# ქართული გრამმატიკა.

ახლად შედგენილი

დავით ჩუბინოვისაგან.



# ГРУЗИНСКАЯ ГРАММАТИКА.

ВНОВЬ СОСТАВЛЕННАЯ

Давидомъ Чубиновымъ.

САНКТПЕТЕРБУРГЪ.

ТИПОГРАФІЯ ИМПЕРАТОРСКОЙ АКАДЕМІИ НАУКЪ.
Вас. Остр., 9 л., № 12.

1887.

# ქ ა რ თ უ ლ ი   გ რ ა მ მ ა ტ ი კ ა.

## I. ასოთა-თვის.

**§ 1.** თვითოეულის კაცის ჰაზრი გამოითქმის სიტყვებითა, მაგალ: კაცი ჰბჭობდა, ღმერთი ეცინოდა; ბუზი ბევრი ჰბზუვის, ფუტკართან ყველა ჰსტყუვის; ავსა კაცსა ავი სიტყვა ურჩევნიან სულსა გულსა; ბაღი წვერში გამწარდება; მამა ნახე, დედა ნახე შვილი ისე გამონახე და სხ.

**§ 2.** თვითოეული სიტყვა შეჰსდგების ასოებისაგან, მაგალ, კ-ა-ც-ი; ხ-ე; პ-ი-რ-ი; მ-ი-წ-ა; წ-ყ-ა-ლ-ი და სხ.

ქართულს ენასა აქვს 38 ასო, რომელნიც არიან ორ-გვარნი: მხედრული და ხუცური. როგორც მხედრულსა, ისე ხუცურსა აქვსთ წერილში სამნაირი ხელი: მხედრულსა: რგვალი ხელი, ნუსხა და ჩართული; ხუცურსა: ასო-მთავრული, ხუცური და კოფფრჩხილოვანი, ნაკჳთნი მხედრულთა და ხუცურთა ასოებთა არიან შემდგომნი.

| | | | | | | | | | | | | | | | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| მხედრული: | ა, | ბ, | გ, | დ, | ე, | ვ, | ზ, | ჱ, | თ, | ი, | კ, | ლ, | მ, | ნ, | ჲ, | ო, | პ, | ჟ, | რ, | ს, |
| ასომთავრ: | Ⴀ, | Ⴁ, | Ⴂ, | Ⴃ, | Ⴄ, | Ⴅ, | Ⴆ, | Ⴡ, | Ⴇ, | Ⴈ, | Ⴉ, | Ⴊ, | Ⴋ, | Ⴌ, | Ⴢ, | Ⴍ, | Ⴎ, | Ⴏ, | Ⴐ, | Ⴑ, |
| ხუცური: | ⴀ, | ⴁ, | ⴂ, | ⴃ, | ⴄ, | ⴅ, | ⴆ, | ⴡ, | ⴇ, | ⴈ, | ⴉ, | ⴊ, | ⴋ, | ⴌ, | ⴢ, | ⴍ, | ⴎ, | ⴏ, | ⴐ, | ⴑ, |
| მხედრული: | ტ, | უ, | უ̂ | ჳ, | ფ, | ქ, | ღ, | ყ, | შ, | ჩ, | ც, | ძ, | წ, | ჭ, | ხ, | ჴ, | ჯ, | ჰ, | ჵ. | |
| ასომთავ: | Ⴒ, | Ⴓ, | | Ⴣ, | Ⴔ, | Ⴕ, | Ⴖ, | Ⴗ, | Ⴘ, | Ⴙ, | Ⴚ, | Ⴛ, | Ⴜ, | Ⴝ, | Ⴞ, | Ⴤ, | Ⴟ, | Ⴠ, | Ⴥ. | |
| ხუცური: | ⴒ, | ⴓ, | ⴓ̂ | ⴣ, | ⴔ, | ⴕ, | ⴖ, | ⴗ, | ⴘ, | ⴙ, | ⴚ, | ⴛ, | ⴜ, | ⴝ, | ⴞ, | ⴤ, | ⴟ, | ⴠ, | ⴥ. | |

შენიშნვა 1. მხედრული ასოები უძველესია ხუცურს ასოებზედ: 250 წელსა ქრისტეს წინათ, პირველმან საქართველოს მეფემან ფარნავაზ განაახლა ცეცხლით მსახურების სარწმუნოება და დასაწერად თარგმნილთა ამ სარწმუნოების საღვთო წერილთ წიგნთა შემოიღო ძველი სპარსული ასოები, ე. ი. ზენდისა ან ფეხლევისა; ესე ჰსჩანს ამისაგან, რომ ჩვენი მხედრული ასოები ნაკვეთით ჰგვანან ძველს სპარსულს ასოებსა და სახელიცა მხედრული ნათარგმნია სპარსულისაგან ფეხლევი, ე. ი. ფალავნური ან მხედრული. ხუცური ასოები შემოუღია არჩილ I მეფის დროს (410 წელსა ქრისტეს უკან) სომეხთ პატრიარხსა მესროფს, მიმსგავსებითა ეთიოპურისა და სომხურის ასოებისა. წინაპირველად წიგნები უწერიათ ასომთავრულის ასოებითა, შემდგომად მოუგონიათ ხუცური ნუსხა ხელი და ორივე ე. ი. ასო-მთავრული და ნუსხა ხუცური გადაუკეთებიათ მხედრულს ასოებზედ, ე. ი. შეუცვლიათ რგვალი წრე სწორე წრეზედ. ესე ჰსჩანს შემდგომთა ასოთაგან: Ⴁ, ბ; Ⴂ, გ; Ⴃ, დ; Ⴄ, ე; Ⴅ, ვ; Ⴆ, ზ; Ⴇ, თ; Ⴋ, მ; Ⴌ, ნ და სხვანი. მიზეზი ასოების შეცვლის იყო ქრისტეს სარწმუნოება; ქრისტიანეთა არ უნდოდათ რომ კერპთ მსახურების ხახსენებელი დარჩენილ-იყო, ამისთვის ამოუფხვრიათ მხედრული ასოები ხმარებისაგან საღვთო წერილში. მხედრული დარჩენილა მხოლოდ საზოგადო მიწერ მოწერაში და სათვალავში.

შენიშნვა 2. ქართული ანბანი არის სრული, ასე რომ თვითოეულს ასოსა აქვს თავისი განკუთნვილი ადგილი, როგორც გამოთქმაში, ისე წერილში. ქართული ანბანი არის უნაკლული, მაგრამ რამთონიმე ასოები, თვინიერ საჭიროებისა, შემოუტანიათ სათვალავის შესასრულებლად, ციფირების მაგიერად, რადგანაც დასაწერად ათი-ათასის რიცხვისა საჭირო იყო 37 ასო: ერთეულისა, ათეულისა, ასეულისა და ათასეულის რიცხვებისათვის საჭიროა თვითოეულისათვის ცხრა ცხრა ასო და ათიათასისათვის ერთი ასო; ოთხ-ჯერცხრა იქნება 36 ასო და ერთიც ათიათასის რიცხვისათვისა: სულ 37. ერთეულნი ასოები, ხმარებულნი რიცხვში არიან: ა, 1; ბ, 2; გ, 3; დ, 4; ე, 5; ვ, 6; ზ, 7; ჱ, 8; თ, 9; ათეულნი: ი, 10; კ, 20; ლ, 30; მ, 40; ნ, 50; ჲ, 60; ო, 70; პ, 80; ჟ, 90; ასეულნი: რ, 100; ს, 200; ტ, 300; უ, 400; ფ, 500; ქ, 600; ღ, 700, ყ, 800; შ, 900; ათასეულნი: ჩ, 1000; ც, 2000; ძ, 3000; წ, 4000; ჭ, 5000; ხ, 6000; ჴ, 7000; ჯ, 8000; ჰ, 9000; და ჵ, 10000. შემდგომნი ასონი, თვინიერ საჭიროებისა ლაპარაკში და წერილში არიან შემოტანილნი სათვალავის შესასრულებლად: ჱ, ჲ, ჵ, ჴ. ასო ჱ (8), ცალკე არ იხმა-

რება, არამედ შეერთებულად უ̂ თანა, გამოითქმის ვითარც ვე. საერო და თვით სალუ̂თო წერილშია ვისაც როგორ მოსწონებია, ისე უწერიათ, ასერომ ერთს ადგილს ჰსწერია უ̂ჱ, მეორეს ადგილს ვე. თქუ̂ნ, თქვენ; ჩუ̂ჱნ, ჩვენ; ქუ̂ჱყანა, ქვეყანა და სხვანი. რადგანაც უ̂ჱ გამოითქმის, ვითარცა ვე, ამისთვის უმჯობესია ვიხმაროთ ვე. ასო ჲ (60), მხოლოდ იწერება ბოლოს არსებითთა სახელთა, დაბოლოვებელთა ა ზედ და არ გამოითქმის. ეს ასო სალუ̂თო წერილში უხმარიათ გამოსახატავად შემასმენელობითის ბრუნვისა და რადგანაც ქართულს ენაში შემასმენელობითი ბრუნვა არ იპოვება, ამისთვისა ჲ სრულებით არ არის საჭირო. ასოთი ჵ იწერება მხოლოდ ერთად ერთი შორისდებული. ნაცუ̂ლად ასოთა ჱ, ჲ, ჵ შეგვიძლიანთ ვიხმაროთ ასო ჰ. ასო ჴ, გამოითქმის ვითარც ასო ხ; სხვაობა გამოთქმაში ჴ და ხ არ იპოვება, ამისთვის ქართულს ენაში ჴ სრულებით არ არის საჭირო. ვიეთნიმე ასოსა ჴ ჰხმარობენ დასაწერად კელისა, რომელ-არს კაცის ასო თითებითურთ, განსარჩევლად სიტყვისაგან ხელი, ე. ი. ჭკუაზედ შემშლილი, რომელსაცა ჰსწერენ ასოთი ხ. სხვანიცა მრავალნი სიტყვები იპოვებიან ერთის სახისა, მაგალ. ქვაბი, საგზოლველი სიავი სპილენძისა და ქვაბი მღვიმე კლდეში; ქორი ოთახი და ქორი მფრინველი, სერი ნადიმი და სერი, ოთახი და სხვანი არ იწერებიან სხვითა და სხვითა ასოებითა. ამისთვის შემოღება ორის ასოსი დასაწერად ორთა მსგავსთა სიტყვათა არის სრულიად შეუფერებელი. ასო უ̂ ბრჯგუთი იხმარება წერილებში, რომელნიც არიან დაწერილნი მხედრულის და ხუცურის ხელით. გარნა ასომთავრულს ანბანში არა აქვს ადგილი. რადგანაც უ̂ ისმის გამოთქმაში ქართულს სიტყვებში, ამისთვის შემოვიტანე ქართულს ანბანში და დავსავი უ უკან. აუცილებელი საჭიროება ამ ასოსი ჰსჩანს მრავალთა ლექსთაგან; მაგალ. სუ̂მა, თქუ̂მა, მდაბ. სმა, თქმა; მიმოხვრაში დაიცვენ უ̂, მაგალ. ვჰსუ̂ამ, ვჰსთქუ̂ამ, მდაბ. უ̂ შაიცვლება ვ: ვჰსვამ, ვჰსთქვამ. და სხვანი. ამათ გარდა არიან ასონი, მაგალ. ჳ, ჷ, ჶ, რომელთაც რიცხვში და გამოთქმაშიაც არა აქვსთ ადგილი. ჳ ეთანხმების ბერძნულსა ასოს იფსილონს. ძველს დროში ეს ასო უხმარიათ შეერთებითა ასოსა თანა ო. ჳ და ო ერთად გამოითქმის ვითარცა უ, მიმსგავსებით ბერძნულისა ω და ʋ, სლავენურისა оу და ფრანციცულის ou. ჳ სათვალავშიაც უხმარით 400. შემდგომად ამ ორის ასოს მაგიერად შემოუღიათ ერთად ერთი ასო უ, სათვალავშიაც დაუსვამთ 400 და ჳ როგორც ანბანიდამ, ისე რიცხვისაგან ამოუღიათ; ასე რომ XV, XVI და XVII საუკუნეებში ჳ არ იპოვება არც წერილში, არც სათვალავში და არც ფულის ანგარიში (ნახე 3. შენიშნუ̂ა, ამის უკან). ამის მიზეზით მაჯის პირველს ქართულს ღრამმატიკაში, რომელიც არის დაბეჭდილი ლათინურად რომის ქალაქში პირველად 1643 წელსა და მეორედ 1670 წელსა, აგრეთვე ქართულ-იტალიანურ ირბახის ლექსიკონში (გამოცემული 1629 წ. რომის ქალაქშია), ასო ჳ არ იპოვება. თვით საბა სულხან ორბელიანი (ნახე შესავალი ლექსიკონისა) გვაუწყებს, რომ დატოვებული ასო ჳ იმან ხელ-ახლად შემოიღო და დასო უ უკან. სალუ̂თო წერილში დარჩენილან რომელნიმე სიტყვები, არა მრავალნი, სადაც უ მაგიერად ჰზის ოჳ. მაგალ. ოჳფალი, ე. ი. უფალი; იესოჳ, იესო, ე. ი. იესუ, ოჳჩინო, უჩინო. საბა ორბელიანს და იმის შემდგომთა მწერალთა ჳ უხმარიათ ვი მაგიერად. მაგალ. ლელჳ, უმჯობესია დაწერა ლელვი; ღჳნო, ღვინო; მოგჳ, მოგვი, როგორც გამოვჰსთქვამთ. ასონი ჶ, ჷ შემოუტანია ქართულს ანბანში, პირველი საბა ორბელიანსა და მეორე ანტონი I კათალიკოზსა, არა ვინა ჰხმარობს და არცა საჭირო არიან; უმჯობესია დაწერა და გამოთქმა: ფრანგი, ფაბრიკა, ფანარი, ფილოსოფოსი, ფარისეველი, ფინიკი, ფილი, ყირმიზი, ყეენი, ვიდრე: ჶრანგი, ჶაბრიკა, ჶანარი, ჶილოსოჶოსი, ჶარისეველი, ჶინიკი, ჶიალი, ყჷრმეზი, ყჷენი ან სხვანი. ზემოთქმულთაგან ჰსჩანს, რომელ ასოები: ჱ, ჲ, ჵ, ჴ, ჳ, ჶ, ჷ არ არიან საჭირონი, ძველს წერილებში, მაგალითად კათალიკოზის მელქისედეკის გუჯარში და ანდრია სალოსის წიგნში და სხვათა ძველს წერილებში, რომელნიც არიან დაწერილნი, ან ნათარგმნი მეათე საუკუნეში ქრისტეს უკან, ხსენებულნი ასოები სრულებით არი არიან ხმარებულნი; აგრეთვე მწერლობა იმ დროისა, ე. ი. სიტყვათა ქცევა, არის მარტივი და დაწერილი საზოგადო ლაპარაკის ენითა, ადვილად გასაგონი და არ ემსგავსება მეორედ ნათარგმთა მეთერთმეტე საუკუნეში სალუ̂თო წერილთა. ჩვენი ვალია ვეცადნეთ განვათავისუფლოთ ჩვენი მართლ-წერა მომატებულის ასოებისაგან და პედანტურის წერისაგან და ამითი მივჰსცეთ ჩვენს ანბანსა ის ადგილი, რომელიც უჭირავსთ უპირველესთა უცხო ენის ანბანთა.

შენიშნუ̂ა 3. ფულის ანგარიში შემდგომნი ასოები იხმარებიან ესრეთ: ე, ნიშნავს ერთს ფულსა ან რუსულს ნახევარ კოპეიკსა; ი, ორფულსა ან ერთს კოპეიკსა; კ, ოთხს ფულსა ან ერთს ბისტსა; ლ, ექვს ფულსა; მ, რვა ფულსა ან ორ-ბისტსა; ნ, ორბისტ ნახევარსა ან ერთს შაურსა; ჲ, თორმეტს ფულსა ან სამბისტსა; ო, თოთხმეტ ფულსა, ან სამსბისტს ნახევარსა; პ, თექვსმეტს ფულსა ან ოთხს ბისტსა; ჟ, თვრთმეტს ფულსა, ან ოთხბისტ-ნახევარსა; რ, ოცსფულსა ან ხუთსბისტსა, ან ორშაურსა; ს, ოთხშაურსა ან ერთს აბაზსა; ტ, ექვს შაურსა ან ერთს აბაზ-ნახევარსა; უ, რვა შაურსა ან ორაბაზს; ფ, ათს შაურსა ან ორაბაზ-ნახევარსა; ქ, თორმეტშაურსა ან სამს აბაზსა ან ერთს მარჩილსა; ღ, თოთხმეტ შაურსა ან სამ-აბაზ ნახევარსა; ყ, თექვსმეტს შაურსა ან ოთხს აბაზსა; შ, თვრამეტშაურსა ან ოთხ აბაზნახევარსა; ჩ, ოცს შაურსა ან ხუთ აბაზსა ან ერთს მანათსა; ც, ორს მანათსა; ძ, სამს მანათსა; წ, ოთხს მანათსა; ჭ, ხუთს მანათსა; ხ, ექვსს მანათსა; ჴ, შვიდ მანათსა; ჯ, რვა მანათსა; ჰ, ცხრა მანათსა; ჵ, ორიათას შაურსა ან ორმოცდაათს აბაზსა, რომელა ათი მანათი (ერთი თუმანი). თუმნების ანგარიში ჰხმარობდნენ საზოგადო სათვალავის ასოებსა ნიშნითურთ ¯, მაგალ. ა̄, ერთი თუმანი; რ̄, ასი თუმანი, ჩ̄, ათასი თუმანი; ჵ̄, ათი ათასი თუმანი, ან ბევრი; ათი ათასის თუმნის შემდგომ, ვიდრე ოცი ათასთუმნადმდე, სათვალავის ასოებსა უსვამდნენ ჵ უკან, მაგალ. ჵა ათი ათას ერთი თუმანი. ჵი̄, ათი ათას ათი თუმანი; ჵრ̄ა, ათი ათას ას ერთი თუმანი; ჵ̄ჩმდ, თერთმეტი ათასი და ორმოცდა ოთხი თუმანი; ჵ̄ცდ, თორმეტი ათასი და ოთხი თუმანი; ჵ̄წ, თოთხმეტი ათასი

თუმანი: ჵჰ ცხრამეტი ათასის თუმანი: ღასანიშნველად ოცი ათასის თუმნისა და შემდგომთა ჵ თავს უსვამდნენ სათვალავის ასოებსა, მაგალ. ბ̄ჵ, ე. ი. ორჯერ ათი ათასი. რომელა ოცი ათასი; ი̄ჵ, ე. ი. ათჯერ ათი ათასი ან ასი ათასი ან ბევრის ბევრი. ი̄ჵმ. ასი ათას ორმოცდა ოთხი თუმანი; რ̄ჵ, ე. ი. ასჯერ ათი ათასი, ან უშ-ქარი, ერთი მილიონი; ჩ̄ჵ, ე. ი. ათასჯერ ათი ათასი; ან ერთი უშტი (ათი მილიონი): წ̄ჵ, ორმოცი უშტი (40 მილიონი); ჰ̄ჵ, ცხრა ათასჯერ ათი ათასი, ან 9 უშტი, 90 მილიონი; ჵ̄ჵ, ათი ათას ჯერ ათი ათასი, ანუშტის უშტი 100 მილიონი თუმანი, რომელა ერთი მილიარდი ფული. ღასანიშნველად ნახევრის თუმნისა ხმარობდნენ ნიშანსა, რომელიც სრულებით ემსგავ-სება რუსულს ф. მაგალ. რმф; ე. ი. ასორმოცდა ნა-ხევარი თუმანი.

**§ 3.** ასონი განიყოფებიან 1. ხმოვანად, რომელნიცა შეუწევნელად სხვათა ასოთა გამოი-თქმიან თავით თვისით: ა, ე, ი, ო, უ; 2. ნახევარხმოვანად, რომელსა ასო ჳ, ე. ი. გამოითქმის საშუალ უ და ვ და ვერ შეადგენს თავით თვისით მარცვალსა. 3 უხმოდ, რომელნიცა გამოითქმიან შეწევნითა ხმოვანთა ასოთა: ბ, გ, დ, ვ, ზ, თ, კ, ლ, მ, ნ, პ, ჟ, რ, ს, ტ, ფ, ქ, ღ, ყ, შ, ჩ, ც, ძ, წ, ჭ, ხ, ჯ. ხმოვანნი ასონი გამოითქმებიან ან გრძლად ან მოკლედ, ნიშანი გრძლის მარცვლისა არის —, გარნა მოკლესი ᵕ. თვითოეულს სიტყვაში იქნება ერთი გრძელი და სხვანი მოკლენი. კანონნი, სადაცა ხმოვანი გამოითქმის გრძლად ან მოკლედ არიან შემდგომნი: პირ-ველი: ერთმარცჳლოვანს ლექსში ხმოვანი არის ნიადაგ გრძელი, მაგალ. მე́ შე́ნ, ძე́, ხე́, ხმა́ და სხ. მეორე. ორ მარცჳლოვანთა ან სამმარცულოვანთა ლექსთა შორის პირველი არის გრძელი და შემდგომნი მოკლენი, მაგალ. მე́ფე, კა́ცი, უ́ფალი, ტა́ძარი, მდი́ნარე, დი́დება და სხვანი; მესამე: ოთხმარცჳლოვანთა, ხუთმარცჳლოვანთა და უმეტესთა ლექსთა შორის მესამე მარცვალი დასასრულითგან არის გრძელი: მაგალ. განსვე́ნება, გონიე́რება, ბედნიე́რება, წარმოვლინე́ბული და სხვანი; მეოთხე. კანონთა ამათ შეუდგებიან აგრეთვე ბრუნვილნი და მიმოხრილნი, მაგალ. კა́ცი, კა́ცისა, კაცობრი́ვობა, კაცთ-მოყვა́რება, ვამსუ́ბუქებ, ვა́დიდებ, დიდებუ́ლება; მეხუთე, კანონთა ამათ არ შეუდგებიან მხოლოდ სათვითონი ლექსნი, მოღებულნი უცხო ენათაგან, მაგალ. კონსტანტი́ნე, ანდრონი́კე, თეოდო́რე, დანიი́ლ, დამა́სკო, იერუსალი́მი: მეექვსე. რთულთა ლექსთა ორთა ან სამთა შინა გრძელი ხმოვანი დაიდება ორჯელ, მაგალ. ზემორე́-ი́თქუა. ამ გვარი შეერთება უგვანოა, უნდა ცალკე დაიდოს, მაშინ გრძელი ხმოვანი ასო დაიდე-ბის კანონერად, როგორ ზევითა ვჰთქვით. ზე́მორე ი́თქუა.

უხმონი ასონი განიყოფებიან რბილად და მტკიცედ, რბილნი ასონი არიან ბ, თ, ქ. ხსენებულთა რბილთა ასოთა შეუდგებიან მტკიცენი, პირველსა ბ ასო პ, მეორესა თ ასონი დ, ტ, ფ, და მესამესა ქ ასო კ. აქა ჯერ არს შენიშნუად, რომელ თუ მოხვდება ერთს ლექსში რბილი ან მტკიცე, მაშინ რბილს ეთანხმება რბილი და მტკიცეს მტკიცე; მაგალ. ტფილისი ან თბილისი და არა ტბილისი ან თფილისი; რედაქცია და არა რედაკცია; რედაკტორი და არა რედაქტორი; მტკიცე და არა მტქიცე, დაქცევა და არა დაკცევა; და სხვანი მრავალნი.

ამათ გარდა არიან ოთხნი ასონი, რომელნიც გამოითქმიან სულის კვეთითა: ჸ, ჲ, ჰ ჴ. ამათთაგან საჭიროა ქართულს ენაში ასო ჰ. უხმონი ასონი გამოითქმიან ხორხის საშუალო-ბითა: გ, ჭ, ქ, ღ, ყ, ხ, კ; ბაგისა: ბ, ვ, პ, ფ, მ; სასისა: ლ, ნ, რ; კბილებითა დ, თ, ტ, ზ, ს, ჟ, შ, ჩ, ჯ; ენის წვერითა: ძ, წ, ჭ.

**§ 4.** ხმოვანნი და უხმონი ასოები, მეტადრე მდაბიურ ლაპარაკში იხმარებიან ერთი მეორის ადგილს.

ა, შეიცვლება ე. მაგალ. ახლა, ეხლა; წავიდა, ჩაიცვა, წაიყვანა. მდაბიურად: წევიდა, ჩეიცვა, წეი-ყვანა და სხ.
ე. — ი. მაგალ. ეჭვი, იჭვი.
ი, — ა. გველთევზი, ხარისთვალი. ორცხობილი, მალლ-ნიორი ჰსწერენ და გამოჰსთქმენ: გველ-თევზა, ხარისთვალა, ორცხობილა, მალლნიორა.
ო, — ა, ე. მოიცანა. მომეახლა, მდაბ. მეიცანა, მა-მეახლა; მომკვლელი, მამკვლელი.
ო, — ჳა, ვა; ხომალდი, ხომლი, გორჯილა, კომლი, რა გვარი, ჰსწერენ და გამოჰსთქმიან: ხჳა-მალდი ან ხვამალდი; ხჳამლი; გვარჯილა, კვამლი; როგორი; ღელოფალი, მდაბ. ღედუ-ფალი; მოახლე, მდაბ. მუახლე.
ჳა, — ვა, გჳამი, ქჳაბი, ზღჳა; გვამი, ქვაბი, ზღვა.
ჳჱ, — ვე, ჩჳჱნ, ქჳჱყანა; ჩვენ, ქვეყანა.
ბ, — მ, პ, ფ; ბრჯა, ბზინვარე, უკანონოდ ჰსწე-რენ და გამოჰსთქმენ: მჯა, მზინვარე; ბრცყელი, ბრპენი, ბილწი; პრცყელი,

პრპენი, პილწი; აღვასრულებ, მდაბ. აღვასრულეფ.

გ, — კ. გალატოზი, გვიცა, გრჯლა; კალატოზი, კვიცა, კრჩხა.

გ, — ღ. გრუტუნი, ღრუტუნი.

გ, — ქ. გეზად, გვიმრა, გუფთა; ადეგ; ქეშად, ქვიმრა, ქუფთა, მდაბ. ადექ.

გ, — ყ. ბრგვილი, ბრყვილი.

გ, — ჯ. გენერალი, ჯენერალი; გენეალოგია, ჯენეალოღია, გაბრიელ, ჯიბრაილ; ნარგილა, ნარჯილა.

დ, — თ. კარგად, შავად; კარგათ, შავათ.

ვ, — მ. ვჰსწერავ, ვიკითხავ; მდაბ. ვჰსწერამ, ვიკითხამ.

ვა, — ო. ცოდვა, ცოდო;

ზ, — ჟ, ძ, ზრიალი, შეზიზინება, ზარი, ზირა, ბზარვა, ზახილი, ზროხა, ზრახვა; ჟრიალი, შეჟიჟინება; ძარი, ძირა, ბძარვა, ძახილი, ძროხა, ძრახვა.

ზ, — ს. წინაშე ასოთა გ და დ. მზგავსი, მზგეფსი; მსგავსი, მსგეფსი, დაზდო, უნდა დასდო.

თ, — ზ, ძ. თრთოლა, ძრწოლა ან ზრზოლა; აქა ჯერარს შენიშჳა, რომელ თ სრულიად ემსგავსება ბერძნულსა θ გინა ლათინურს th. მაგალ. თეატრი, არითმეტიკა და არა არიხმეტიკა.

კ, — გ, ყ: კასაბი, კალხზედ, კალამი; ყასაბი, ყალხზედ, ყალამი; ან კურკა, კალატოზი; გურკა, გალატოზი; იალკალი, იალციალი.

კ, — ქ, ხ. რედაკცია, უნდა რედაქცია, ამიტომ რომ ც წინა კ არ დაისმის, აგრეთვე ტ წინათ ქ არ დაისმის; არამედ კ. რედაკტორი და არა რედაქტორი; რეკტორი და არა რექტორი; კვნესა, ხვნეშა.

ლ, — ნ, რ. მოლოზანი, ნამდვილი, მუგუზალი; მონოზანი, ნანდვილი, ნუგუზალი; ან ლბილი, ძლიერი, ლელწამი; რბილი, ძრიელი, ლერწამი, ქორწილი, მდაბ. ქორწინი.

მ, — ფ, მხალი, ფხალი.

მ, — ბ. მრუდე, მუწუკი; ბრუდე, ბუზუკი (იმერელად).

მ, — ნ. მანგალი, მებოძირი, მუხუდო, მორჩი; ნამგალი, ნებოძირი, ნუხუდო, ნორჩი; აგრეთვე: ნამდვილი, ნანდვილი.

ჟ, — ჯ. ჟინი, ჟირი; ჯინი, ჯირი ან ბჟირი; ლაჟვარდი, ლაჯვარდი.

პ, — ბ, ფ. ეპისკოპოზი, ეპისტოლე, ებისკოპოზი, ებისტოლე ან ეფისკოპოზი;

რ, — ლ. რბილი, მარგარიტი, მარტვირი, ორჯერ, სარდარი; ლბილი, მარგალიტი, მარტვილი, ორჯელ, სარდალი.

რ, — ს, შ, რძე, რძალი, რჯული, რთჳა, სიში, ტასტი, ქისტი, სანიშინი, საჭამადი, სინჯი; სძე, სძალი, სჯული, სთჳა; შიში, ტაშტი, ქიშტი, შანიშინი, შეჭამადი, შინჯი. ეგრეთვე რცხვენიან, ჰსცხვენიან.

ს, — შ, ხ, სხივილი, შხივილი; ლასლასი, ლახლასი; ვასხი, ვახში, ს წინაშე შ შეიცვლება შზედ, მაგალითად ანგარისში, უნდა ანგარიშში.

ჳ, — ვი. მოგჳ, მოგვი; ლელჳ, ლელვი.

ტ, — წ. ხწავლა, სასწაული, იმერულად სტავლა, სასტაული: კვინიტი, კვნიწი.

ფ, — ბ. სეფისკვერი, სებისკვერი.

ფ, — პ. ფიჭვი, პიტვი. აქაჯერ არს შენიშნუად, რომელ ფ სრულიად ემსგავსება ლათინურს ph.

ქ, — ჭ. როქი, ბერძნულად როგა, ქართულად როჭიკი.

ღ, — ყ, გ, ხ. ღარიბი, ღულამბარი; ყარიბი, ყულამბარი; ღრმილი, გრმილი; ღაჟღაჟი, ხაშხაში.

ყ, — კ. ყულაოზი, ყურდგელი; კულაოზი, კურდგელი; ლაზარე, ყაზარე.

ჩ, — შ, კ. ჩაჩხი, ჩიხაული, შაშხი, შიხაული; ჩრჩილი, კრკილი.

შ, — ჩ. შთასლჳა, შთაგონება, ჩასვლა, ჩაგონება.

ჩ, — ც, ძ, ჭ, ჯ, ჩოჩვა, ცოცვა; ცუნცული, ძუნძული; ჩუდყვავილა, ცუდყვავილა; ჩხაბვა, ჯღაბვა; ჩლიქი, ჭლიკი; ჩაქჩაქი, ჯაგჯაგი.

ც, — ძ, წ. გაცარცვა, ცეცება; გაძარცვა [illegible]

ც, — თ. ციკანი, თიკანი.

ც და წ იცვლება ტ. ბრუციანი, ბრუტ[illegible] იმერ. სტავლა.

ძ, — ჯ, ჭ. აძეძი, ძენძეხი: აჯეჯი, ჭ[illegible]

წ, — ზ, კ, ჭ. აწევა, აზევა; გასწი, [illegible] წივილი, კივილი; ბრწყინვა, ბრჭყვინვა.

ჭ, — ტ, ჯ: ფიჭვი; ფიტვი, ხვეჭა, ხვეტა; ჭინჭველი, ჯინჭველი; ჭინჭარი ჯინჭარი:

ჭ, — წ. ჭმახე, წმახე: ჭოტი, წოტი; ხიჭვი, ხიწვი; ჭიაკოკონა, იმერ. წიაკოკონა; ვჰსწერ, მეგრ. ვჰჭარ.

ხ, — ყ, შ; ჰხრის, ჰყრის: არტახი, არტაში; ხრიალი, შრიალი;

ჯ, — ძ. ჯაბანი, ძაბუნი:

და სხვანი არა მრავალნი.

შენიშნჳა. ქიზიყი, სახელი კახეთის ქალაქისა მრავალნი ჰსწერენ კიზიყი. ვახუშტი ბაგრატიონი კახეთის აღწერაში მოიხსენებს, ვითამც სახელი ესე ეწოდა მცხოვრებთა უსაქციელობისათვის; გარნა ქართულად ლექსი ესე არა რას ჰნიშნავს უსაქციელოსა, არამედ დარქმეულ არს მიმსგავსებითა საბერძნეთის ქალაქისა კჳზიკი (იხილე მეტაფრასი დაუჯდომლობის შაბათისა, აგრეთვე ჟამნში 29 აპრილს და 8 აგვისტოს და რუსეთშიაც არის მონატერი წოდებული კჳზიჩესკი, მახლობელ ყაზანისა. მსგავსად ამისა არიან მრავალნი სახელნი ადგილთა საქართველოში, რომელნიც სრულებით ეთანხმებიან სახელთა ადგილთა, პოვებელთა მცირე აზიაში, მაგალ. სახელი ქალაქისა ნიქოზი, კვიპრიზის ჭალაქისა, იპოვება საქართველოშიაც; აგრეთვე ხონი (იხილე ჟამნში 6 სეკდემბერს) და ხონი იმერეთში; კვალად ონი ეგვიპტეში (გამოსვლა I. II), და ონი ან ჰუნია მდებარე ტრაპეზონის ახლოს, შავისზღვის პირზედ და ონი იმერეთში; დირბი (საქმ. მოც. 10—1) და დირბი იმერეთში; ულუმბა, ე. ი. ოლიმპის მთა და ულუმბა მონასტერი ქართლში; ქუთაისი იმერეთში და ქუთაია ქალაქი მცირე აზიაში და სხვანი მრავალნი.

## II. ნაწევარნი ჰაზრისა.

**§ 5.** სრულს გამოთქმულს ჰაზრსა წერილით თუ პირით ეწოდება წინადადება. მაგალ.: მადლი ჰქენი, მარილიც მოაყარე; ამ ჰაზრში ორი წინადადებაა, ერთი მადლი ჰქენი და მეორე მარილიც მოაყარე; კვიცი იყიდე და დედა უკითხე, აქაც ორი წინადადებაა ერთი კვიცი იყიდე და მეორე: დედა უკითხე; ერთი ნახვა ცნობაა, ორი ნახვა ძმობაა; ამაშიაც ორი წინადადებაა.

**§ 6.** თვითოეულს წინადადებაში განირჩევიან სიტყვები, რომელნიც განაგებენ ჰაზრსა და რომელნიც განიგებიან ჰაზრში. პირველი. ე. ი. განმგებელი ჰაზრისა სიტყვა დანიშნავს საგანსა, რომელზედაც დამოკიდებულია თქმული ჰაზრი და იწოდება უფლად ჰაზრისა, გარნა მეორე აჩვენებს უფლის სიტყვის მოქმედებასა ან მდგომარეობასა და იწოდების თხრობილად. მაგალ. გველსა ხვრელით გამოიყვანს ენა ტკბილად მოუბარი: აქ ჰაზრის უფალ არის ენა და მოქმედება გამოიყვანს; კუმ ფეხი გამოჰყო, მეც ნახირ ნახირო; აქა კუ არის უფალი ჰაზრისა, გამოჰყო მოქმედება მისი; კოკა წყალზედ გატყდება, ხარი ქირაზედ მოკვდება; ამ ანდაზაში ორი წინადადებაა, პირველს წინადადებაში უფალი ჰაზრისა არის კოკა და მოქმედება გატყდება; მეორეს წინა დადებაში უფალი სიტყვა არის ხარი და მოქმედება მოკვდება; სწავლის ძირი მწარეა (არის) და ნაყოფი ტკბილია. აქ უფალი სიტყვა არის ძირი და მდგომარეობა მისი მწარეა; აგრეთვე ნაყოფი არის უფალი სიტყვა და ტკბილია მდგომარეობა მისი. ჰაზრის [illegible]ის გრამატიკულად ჰქვიან სახელი და მოქმედებასა ან მდგომარეობასა თხრობილი ან ზმნა.

**§ 7.** თვითოეულს უფლის სიტყვასა დაერთვიან სხვანი სიტყვებიცა, რომელნიცა დანიშნვენ: [illegible] სიტყვის ვინაობასა, ვითარებასა, თვისებასა, საკუთრებასა და რაოდენობასა, მაგალ: [illegible] ტილი რომ ვეხზედ დაისვა, მერმე თავზედ გაგა, აქ სიტყვა ღორი გამოაჩენს ტილის [illegible]ობასა; შეგნებულს კაცთან ომი ჰსჯობიან და შეუგნებელთან ლხინი, აქ სიტყვები შეგნებული, შეუგნებელი არიან ვითარებანი უფლის სიტყვისა კაცი: უბედური კაცი ბჭობდა და უზენაესი ღმერთი ეცინოდა, აქ უბედური არის ვითარება კაცისა და უზენაესი თვისება ღვთისა; მჩხავანი კატა თაგვს ვერ დაიჭერს, აქ მჩხავანი არის თვისება კატისა; რეგვენს კაცს თვალში აქვს ჭკუა და არა თავში, აქ რეგვენი არის თვისება კაცისა; ღარიბი კაცის ლუკმა გემრიელია; აქ ღარიბი ვითარებაა კაცისა; ჩემი ურგები ქოთანი ქვასაო, შეჯამადი ძაღლსა, აქ ჩემი დანიშნავს საკუთრებასა; შენი თუ არა იხარჯებოდეს ლხინს ნუ რა ფერი გირჩევნია, აქ შენი დანიშნავს საკუთრებასა. ერთი ალილო ხუცესსაც წასცდება. აქ ერთი არის რაოდენობა ალილოსი; ერთი ნახვა ცნობა არის, ორი ნახვა ძმობაა; აქ სიტყვები ერთი და ორი დანიშნვენ ნახვის სიტყვის რაოდენობასა. სიტყვები, რომელნიც დანიშნვენ ჰაზრის უფლის ვითარებასა, თვისებასა, საკუთრებასა და ვინაობასა გრამმატიკულად იწოდებიან ზედშესრულ სახელად; გარნა სიტყვები, რომელნიც დანიშნვენ რაოდენობასა, რიცხვითი სახელად. უფლის სიტყვის მაგიერად იხმარებიან სხვანიცა სიტყვები, მაგალ. მე ალალს ალალს ვიძახოდი, სხვები მწყერს იჭერდნენ. სიტყვები მე, სხვები სხედან უფლის სიტყვის მაგიერად, თუ სიტყვების ადგილს: მე და სხვები დავსვათ უფალი სიტყვა; მაშინ უნდა ვჰსთქვათ: ნიკო ალალს ალალს იძახოდა, გოგია და რამაზა მწყერს იჭერდნენ. სიტყვებთა რომელთაც უჭირავსთ უფლის სიტყვის ადგილი გრამმატიკულად იწოდებიან ნაცვალ-სახელად.

**§ 8.** მეორე უმთავრესი სიტყვა ჰაზრისა არის თხრობილი, რომელიც დანიშნავს უფლის სიტყვის მოქმედებასა ან მდგომარეობასა გრამმატიკულად ჰქვიან ზმნა, მაგალ. ობოლი გაზდას მოელის და ღარიბი გამდიდრებასა. აქ სიტყვა მოელის არის მოქმედება; ერთი პირი ძილი წყალსაც მოუვა; აქ მოუა არის მოქმედება; ნუ შესხვალ, ნუ ებანები, ნუ გამოხვალ, ნუ თართი არიან მოქმედებანი უფლის სიტყვისა, რომელიც დატოვებულია, უნდა შენ ნუ შეხვალ, შენ ნუ ებანები, შენ ნუ გამოხვალ, შენ ნუ თრთი. ზოგჯერმე მოქმედებაც დაიტოვების, მაგალ. დედი ნაცვალ, თვალში ნაცარი ე. ი. დედი ნაცვალი თვალში ნაცარი არის.

თხრობილს მოემატებიან სიტყვები ჰაზრის გამოსარკვეველად; მაგალ. ქათამი დალევს წყალსა და ღმერთს შეხედავს; სიბერემდინ სწავლა არ მოჰსჭარბდება კაცსა; აქ პირველში ქათამი არის უფალი სიტყვა, დალევს მოქმედება მისი და წყალსა, სიტყვა, რომელიც დამოკიდებულია მოქმედებაზედ დალევს; მეორეში უფალი სიტყვა არის სწავლა, მოქმედება არ მოჰჭარბდება და დამოკიდებული სიტყვა: კაცსა. დამოკიდებულს სიტყვას გრამმატიკულად ჰქვიან ძიება.

მოქმედებასა და მდგომარეობასა მოემატებიან სხვანი სიტყვებიცა დასანიშნველად ვითარების, დროის, გარემოების, ან ერმანერთზედ დამოკიდებულობისა და ან შეერთებისა, მაგალ: ვაშლი რომ მაღლა შეაგდო, სანამ ჩამოვარდება, იმაშიაც დრო გაივლის; აქ მაღლა დანიშნავს ადგილსა; ობლის კვერი ცხვა-ცხვა, გვიან გამოცხვა. აქ გვიან დანიშნავს დროსა; სიტყვები: მაღლა, გვიან ღრამმატიკულად იწოდებიან: ზმნის ზედად; ზმნის ზედანი არ შესცვლიან დაბოლოვებასა, ვითარცა სახელნი. დაძმობილდნენ დათვი და მელა, მელამ აღუთქვა საქმეში შველა. აქ და არის შემაერთებელი ორთა უფალთა სიტყვათა: დათვი და მელა, რომელსაც ღრამმატიკულად ჰქვიან კავშირი, ე. ი. შემაერთებელი. მეგობარს პირში უძრახვენ და მტერსა პირს-უკან. აქ სიტყვები: ში, შინა, უკან დანიშნვენ დამოკიდულებასა ერთის სიტყვისა მეორეზედ და ღრამმატიკულად იწოდებიან თანდებულად. ამ გვარად სიტყვები, რომელნიც შეადგენენ წინადადებასა არიან რვანი: პირველნი ოთხნი ცვლილებითნი, რომელნიც შეჰსცვლიან დაბოლოვებათა: არსებითი სახელი, ზედ შესრული სახელი; ნაცვალ სახელი და ზმნა; მეორენი, არ შეჰსცვლიან დაბოლოვებათა: ზმნისზედა, თანდებული, კავშირი და შორისდებული.

განსარჩევლად სიტყვის ნაწილებისა მოვიღოთ მაგალითი:

დიდებელი მეფე ვინმე იყო, ოცდა ათი ვაჟი შვილი ჰყვანდა, სიკვდილის დრო რომ მოუახლოვდა, მოუწოდა თავის შვილებსა, მოატანინა ოცდა ათი ისარი, შეჰკრა მაგრად, მოიზიდა რომ გასტეხოს და ვერ გასტეხა. მერმე აიღო თითოთითო და დაამტვრია. უთხრა შვილთა: «თუ რომ ერთათა ხართ და ერთს პირზედ ჰსდგეხართ მტერი ვერ გაგტეხსთო, როგორ მე შეკრული ისარი ვერ გავსტეხეო და თუ ერთმანერთის ურჩი იქნებითო წაუხდენელი ვერ მოურჩებითო.

ამ არაკში არის მრავალი წინადადება: პირველი: დიდებული მეფე იყო. აქ მეფე არის უფალი ჰაზრისა, იყო მდგომარეობა მისი, დიდებული, თვისება უფლის სიტყვისა მეფე: მეორე წინადადება: ოცდა ათი ვაჟი შვილი ჰყვანდა, აქ უფალი სიტყვა დატევებულია, უნდა: მეფეს ჰყვანდა ოცდა ათი ვაჟი შვილი: ჰყვანდა მდგომარეობა მისი, ვაჟი შვილი, ძიება; ოცდა ათი რაოდენობა შვილთა; მესამე წინადადება: სიკვდილის დრო რომ მოუახლოვდა. ამაშიაც უფალი ჰაზრისა მეფე დატევებულია; მოუახლოვდა — მდგომარეობა მეფისა, დრო — ძიება, სიტყვა სიკვდილისა ვითარება დროისა; მეოთხე წინადადება მოუწოდა თავის შვილებსა. მოუწოდა არის მოქმედება უფლის სიტყვისა მეფე; შვილებსა ძიება. და სხვანი.

## III. განხილვა თვითოეულის სიტყვის ნაწილისა.

### 1. არსებითი სახელი.

**§ 9.** არსებითი სახელი, უფალი ჰაზრისა წინადადებაში ან ძიება ზმნისა დანიშნავს: ა, საკუთარსა სახელსა, რომელნიც იქმნებიან: სულიერნი, მაგალ. პეტრე, ივანე, როსტომ; უსულონი: მოსკოვი, ტფილისი, ქუთაისი, მტკვარი, არაგვი, რიონი; ბ. საზოგადო სახელთა სულიერთა: კაცა, ძაღლი, მელა; უსულოთა: წყალი, ღვინო, მიწა, ბალი, ცა; გ. გონებაში წარმოდგენილთა: ღმერთი, ანგელოზი; სული, ნიჭი; გ. ნივთთა: ყუთი, დანა, ჩექმა; დ, გრძნობით ცნობილთა: სიცივე, სინათლე, ძალი, ღონე, სითეთრე; ე. მოქმედებათა: კითხვა, ზიდვა, წერა; ვ. მდგომარეობათა: ჯდომა, ყოფა, წყდომა, ტირილი; ზ. შემკრებელობითთა; ხილნარი, ქვიშნარი, ბაღნარი, ხეხილი.

**§ 10.** საზოგადო თვისებანი არსებითთა სახელთა არიან: რიცხვი, ბრუნვა და გასგლედობა, ან შეცჳლა დაბოლოვებათა.

შენიშნჳა: ქართულს ენასა არა აქვს დაბოლოვება, რომლითაც განირჩევიან მამრობითი სქესი მდედრობითის სქესისაგან, განსარჩევლად სქესთა ჰხმარობენ სიტყვებსა, მაგალ. დასანიშნველად ადამიანის მამრობითის სქესისა: მამა, ვაჟი, მამრი, მაგალ. მამაკაცი, ვაჟკაცი, ვაჟბატონი; — მდედრბითისა; დედა, ქალი, მდედრი, მაგალ. დედაკაცი; ქალბატონი; დასანიშნველად მამრისა და მდედრის მფრინველისა: მამალი, დედალი; მაგალ. მამალი ტრედი, დედალი ქათამი; მამალი ინდოური, დედალი ხოხობი; დასანიშნველად მამრთა და მდედრთა საქონლისა: ხარი, ფური; მაგალ. ხარ კამბეჩი, ფურირემი; დასანიშველად მამრთა და მდედრთა მხეცთა: ხვადი ლომი, ძუ ძაღლი ან ძუკნა; ხვადი მგელი, ძუ ტურა: მხოლოდ ერთი სიტყვაა შემოტანილია ქართულს ენაში რუსულის დაბოლოვებითა, რომელიცა დანიშნავს მდედრსა სქესსა, ე. ი. მთავრინა; უწინ ამ სიტყვის მაგიერად ჰხმარობდნენ: დედოფალი. აქა ჯერ არს შენიშნჳად, როდესაც მამრობითი და მდედრობითი სქესი ითქმის შეერთებულად, მაშინ იწერება და ითქმის პირველად მდედრობითი სქესი და მის შემდგომ მამრობით; მაგალ; ქალ-ვაჟი; დედ-მამა; და-ძმანი; ცოლ-ქმარნი, ცოლ-შვილნი, დედა-შვილნი, დედა-ძენი; და სხ. ამით ჰჩანს რომ ქალსა ჰქონდა დიდი პატივი საქართველოში. გოგო-ბიჭები, ქალა-ბიჭა, ცოლ-ქმრობა და სხვანი.

**§ 11.** არსებითთა სახელთა აქუსთ ორი რიცხვი: მხოლობითი და მრავლობითი მაგალ: კაცი, კაცნი, კაცები; ქვეყანა, ქვეყანანი, ქვეყნები; მიწა, მიწანი, მიწები; ადგილი, ადგილნი, ადგილები.

**§ 12.** არსებითთა სახელთა აქვსთ რვა ბრუნვა:

1. სახელობითი, რომელსაცა ჰსდევს კითხვა: ვინ, რა, — კალამი.
2. მოთხრობითი, — ვინ, რამან, კალამმან.
3. ნათესაობითი, — ვისი, რისა, კალმისა.
4. მიცემითი, — ვისა, რასა, კალამსა.
5. მოქმედებითი, — ვითა, რითა, კალმითა.
6. წოდებითი, — ვინაო, რაო, კალამო.
7. განვითარებითი, — ვინად, რად, კალმად.
8. სადაობითი ან კუთნვილობითი: — ვისას, რისას: კალმისას.

**§ 13.** არსებითა სახელთა აქვსთ ერთი კანკლედობა, რომლისაც ცვლილება დაბოლოვე-ბათა იხახება შემდგომ სქემაში: არსებითნი სახელნი ნიადაგ დაბოლოვდებიან ხმოვან ასოზედ, მხოლოდ რომელნიმე საკუთარნი სახელნი უხმოს ასოზედ, მაგალ. მარიამ, თეიმერაზ.

## სქემა კანკლედობისა.

მხოლობითი რიცხვი.

| | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| სახელობითი, | ა, | ე. | ი, | ო, | უ, | უხმო ასო. |
| მოთხრობითი, | ამან, | ემან, | მან, | ომან, | უმან, | მან. |
| ნათესაობითი, | ისა, | ისა, | ისა, | ოისა, ოსი, | უისა, უსი, | ისა. |
| მიცემითი, | ასა, | ესა, | სა, | ოსა, | უსა, | სა. |
| მოქმედებითი, | ითა, | ითა, | ითა, | ოთი, | უთი, | ითა. |
| წოდებითი, | ო, ავ; | ეო, ევ, | ო, | ოო, ოვ, | უო, უვ, | ო, ავ; |
| განვითარებითი, | დ, | ედ, | დ, | ოდ, | უდ, | ად, |
| სადაობითი, | ისას, | ისას, | ისას, | ოისას, | უისას, | ისას. |

შენიშნვა: 1. მოთხრობითი ბრუნვა ბოლოს მიიღებს ნაცვალ-სახელსა მან, შემოკლებით მა ან მ. მაგალ. ივანემან, ივანემა ან ივანემ.

შენიშნვა 2. წოდებითი ბრუნვა, დაბოლოვებული ო ზედ საზოგადო ლაპარაკში შეიცვლება ავ, ევ, ოვ, უვ ზედ, მაგალ: მამაო, დედაო მდაბიურად: მამავ, დედავ. სახელნი დაბოლოვებულნი ი ზედ მიიღებენ მხოლობ. ო, მაგალ. კაცო, ვაჟო, ქალო, შემოკლებით ქა; სახელნი, დაბოლოვებულნი უხმო ასოზედ წოდებითს ბრუნვაში ემსგავსებიან სახელობითს ბრუნვას, მაგალ. მარიამ! თეიმურაზ! ლუარსაბ! აგრეთვე სალჲთო წერილშია ხმარებული: მაცხოვარ! მოძღვარ! სახიერ, უნდა მაცხოვარო, სახიერო, მოძღვარო! რომელნიმე სახელნი, დაბოლოვებულნი უხმო ასოზედ წოდებითს ბრუნვაში საზოგადო ლაპარაკში მიიღებენ დაბოლოვებასა ავ, მაგალ. მარიამავ,

მრავლობითი რაცხვი.

| | | |
|---|---|---|
| სახელობითი, | ნი, | ები. |
| მოთხრობითი, | — | ებმან. |
| ნათესაობითი, | თა, | ებისა. |
| მიცემითი, | თა, | ებსა. |
| მოქმედებითი, | — | ებითა. |
| წოდებითი, | ნო, | ებო. |
| განვითარებითი, | — | ებად. |
| სადაობითი, | თსა | ებისას. |

შენიშნვა 3. მდაბიურს ლაპარაკში იხმარებიან მრავლობითნი რიცხვნი, დაბოლოვებულნი: ნები ან ებნი ზედ. მაგალ. წმინდანები, კაცებნი. პირველნი ჰკანკლედობენ ვითარცა არსებითნი სახელნი, დაბოლოვებელნი მრავლობითს რიცხვებში ები ზედ, და მეორენი, ვითარცა ნი მაგალ. წმინდანები, წმინდანებისა, წმინდანებსა და სხ; კაცებნი, კაცებთა, კაცებნო, კაცებთასა.

შენიშნვა 4. ბრუნვანი: ნათესაობითი, მიცემითი და მოქმედებითი ისპობენ ნაბოლოვარსა ა. მაგალ. მამის, მამას, მამით, მამებით, მამების, მამებს.

შენიშნვა 5. საკუთარნი სახელნი არ იხმარებიან მრავლობითს რიცხვში.

1. მაგალითნი კანკლედობისა სიტყვათა, დაბოლოვებელთა ა, ე.

| | მხოლ. | მრავლობითი; | | მხოლობ. | მრავლობითი. |
|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | მამა, | მამანი, | მამები; | ტყე, ტყენი, | ტყეები. |
| მოთხრ. | მამამან, | — | მამებმან; | ტყემან, — | ტყეებმან. |
| ნათეს. | მამისა, | მამათა, | მამებისა; | ტყისა, ტყეთა, | ტყეებისა. |
| მიცემ. | მამასა, | მამათა, | მამებსა; | ტყესა, ტყეთა; | ტყეებსა. |
| მოქმედ. | მამითა, | — | მამებითა; | ტყითა, — | ტყეებითა. |
| წოდ. | მამაო, — ავ, | მამანო, | მამებო; | ტყეო, — ევ, ტყენო, | ტყეებო. |
| განვ. | მამად, | — | მამებად; | ტყედ, — | ტყეებად. |
| სადაობ. | მამისას, | მამათსა, | მამებისას; | ტყისას; ტყეთასა, | ტყვებისას. |

შენიშნჳა 1. საკუთარნი სახელნი, დაბოლოვე-ბულნი ა ზედ ან ე დაიცვენ ნათესაობითს ბრუნვაში ამ ნაბოლავარს ხმოვანთ ასოებსა და დაბოლოვდებიან ასი ან ესი ზედა, მაგალ: სახელ. მამია, ნათ. მამიასი; პეტრე, ნათეს. პეტრესი და არა მამიისა, პეტრისა; აგრეთვე იცვლიან დაბოლოვებასა შემდგომნი სახელნი: ძია, ბიძია, ნათეს. ძიასი, ბიძიასი; ხარისთვალა, ბაბუა, ნათეს. ხარის თვალასი, ბაბუასი; სახელი არსება მრავლ. ითქმის არსებანი ან არსებაები და არცა არსებები.

შენიშნჳა 2. არსებითნი სახელნი, დაბოლოვე-ბულნი ჳჲ, ჳა, ჳ ზედა შესცვლიან ამ დაბოლ... თა: პირველი ვე, მეორე ვა და მესამე ვი ზედა. ... თთუჲ, ითქმის და იწერები თთვე; ნათეს. ... (თთვისა,) მიცემ. თთუჲსა (თთვესა); მოქმ. თთჳთა (თ... განვ. თთუჲდ (თთვედ); და სხვანი; აგრეთვე სი... (სიტყვა), ნათეს. სიტყჳსა, (სიტყვისა); მიც. სიტ... (სიტყვასა); მოქმ. სიტყჳთა (სიტყვითა); სახელ. მ... (უნდა გამოითქვას და დაიწეროს მოგვი), ნათეს. მო... (მოგვისა); მიცემ. მოგჳსა (მოგვსა), მოქმ. მო... (მოგვითა) და სხვანი.

## 2. მაგალითი კანკლედობისა სიტყვათა დაბოლოვებულთა ი ზედ.

| | მხოლობ. | მრავლობითი. | | მხოლობ. | მრავლობითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | კაცი, | კაცნი, | კაცები; | ცამარი, | ცამარნი, | ცამრები. |
| მოთხრ. | კაცმან, | — | კაცებმან; | ცამარმან, | — | ცამრებმან. |
| ნათეს. | კაცისა, | კაცთა, | კაციბისა; | ცამრისა, | ცამართა, | ცამრებისა. |
| მიცემ. | კაცსა, | კაცთა, | კაცებსა; | ცამარსა, | ცამართა, | ცამრებსა. |
| წოდებ. | კაცო, | კაცნო, | კაცებო; | ცამარო, | ცამარნო, | ცამრებო. |
| მოქმ. | კაცითა, | — | კაცებითა; | ცამრითა, | — | ცამრებითა. |
| განვ. | კაცად, | — | კაცებად; | ცამრად, | — | ცამრებად. |
| სადაობ. | კაცისას, | კაცთასა, | კაცებისას; | ცამრისას; | ცამართასა, | ცამრებისას. |

შენიშნჳა 1. სახელნი, დაბოლოვებულნი მარცჳლებზედ: ალი, ანი, არი, ასი, ელი, ენი, ოლი, ოსანი ბრუნვებში: ნათესაობითისა, მოქმედებითისა, განვითარებითისა და სადაობითისა, აგრეთვე მრავლობით რიცხვში დაბოლოვებულთა ები ზედ, ჰკარგვენ ნაბოლავარის წინამარცვალში ასოსა ა, როგორცა ჰსჩანს მაგალითისაგან ცამარი, ნათ. ცამრისა და არა ცამარისა; ნათელი, ნათლისა და არა ნათელისა, და სხვანი.

შენიშნჳა 2. გვაროვნობითნი სახელნი, დაბოლოვებულნი ნნი ზედა, მაგალ. სარდლიანნი, ბარათიანნი ჰკანკლედობენ მხოლოდ მრავლობითს რიცხვშია, ნათეს. სარდლიანთი, ბარათიანთი; მიცემ. სარდლიანთა, ბარათიანთა; წოდებ. სარდლიანნო, ბარათიანნო; სადაობ. სარდლანთსა, ბარათიანთსა. აგრეთვე ჰბრუნვ... ჩვენებიანი, თქვენებიანი და რთულნი იოსებ მღივნია... ზაქარია დეყან-ზნიანი, სარდალ სალთ-ხუციანი, გედე... ნიანი. სახელთა საღჳთო წერილის წიგნთა, დაბოლ... ვებულთა ნი ზედა აქვსთ მხოლობ. და მრავლობით... რიცხვნი: მაგალ. დავითნი, მარხვანი, თთვენი, ნათ. ... ვითნისა, მიცემ. დავითნსა; მოქმ. დავითნითა; გა... დავითნად; მრავლ. დავითნნი, ნათ. და მიცემ. დავით... აგრეთვე დავითნები, დავითნებისა და სხ.

შენიშნჳა 3. სახელნი, დაბოლოვებულნი ჳ ჰკ... კლედობენ, ვითარცა სახელნი ვი ზედა ნახე პირვე... კანკლედობის მაგალითის შემდგომ შენიშნჳა 2.

## 3. მაგალითი კანკლედობისა სიტყჳათა, დაბოლოვებულთა ო და უ ზედა.

| | მხოლოობითი, | მრავლობითი; | | მხოლოობ. | მრავლობითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|
| წრფელ. | კალო, | კალონი, | კალოები; | კუ. | კუნი, | კუები. |
| მოთხრ. | კალომან, | — | კალოებმან; | კუმან, | — | კუებმან. |
| ნათეს. | კალოსი, —ლოისა; | კალოთა, | კალოებისა; | კუსი, კუისა, | კუთა, | კუებისა. |
| მიცემ. | კალოსა, | კალოთა, | კალოებსა. | კუსა· | კუთა, | კუებსა. |
| წოდ. | კალოო, —ოვ, | კალონო, | კალოებო; | კუო, —უვ; | კუნო, | კუებო. |
| მოქმედ. | კალოთი, | — | კალოებითა; | კუთი, —ითა; | — | კუებითა. |
| განვით. | კალოდ, | — | კალოებად; | კუდ, | — | კუებად. |
| სადაბ. | კალოსას, | კალოთასა, | კალოებისას; | კუსას, | კუთსა, | კუებისას. |

შენიშნჳა 1. სიტყვა ღვინო, ნათეს, ღვინისა და არა ღვინოსი; მოქმ. ღვინითა; ხბო, ხბორები და ხბოები.

4. კანკლედობა საკუთართა სახელთა, დაბოლოვებულთა უხმო ასო ზედა. სახელ. მარიამ; ნათ. მარიამისა; მოთხ. მარიამმან (მდაბ. მარიამამან); მი... რიამსა; წოდებ. მარიამ! მარიამავ, მოქმ. მარი... განვ. მარიამად; სად. მარიამისას; მრავლობითს რი... არა იხმარება.

## შემდგომთა არსებითთა სახელთა აქვსთ ორ-გვარი კანკლედობა.

1. თვალი საგრძნობელი ხედვისა; ნათ. თჳალისა, მიცემ. თვალსა, მრავლ. სახელობითნი თვალნი, თვალები.

თვალი, პატოსანი ქვა, ან ურმის გოგო... ნათეს. თჳლისა, მრავ. თჳლები, ურმის თვალი, ურ... თჳლისა, ურმის თჳლები; აგრეთვე: მარილის თჳ...

მზის-თჳალი, ფანჯრის-თვალი; გარნა ხარის-თვალთა, ჩიტის-თვალთა: ხარისთვალასი, ჩიტისთვალასი.

კჳალი, ფეხთ ნავალი, ნატერფალი; ნათ. კჳალისა, მრ. კჳალები კჳალი, ხნული: კჳლისა, კჳლები.

მოწამე, ე. ი. წვალებული, ნათ. მოწამისა, მრ, მოწამეები ან მოწამენი.

მოწამე, ე. ი. თვალით მხილველი, ნათ. მოწმისა, მოწმები.

მხარი, მკლავის თავი კისრამდე, ნათ. მხრისა. მრ. მხრები.

მხარე, კერძო ადგილისა, ნათ. მხარისა, მრ. მხარეები.

სახელი, წოდება, ნათ. სახელისა, მრ. სახელები.

სახელი, კაბისა ხელ-მკლავის ჩასაცმელი, ნათ. სახელისა, მრ. სახლები.

სახლი, სადგომი, ნათ. სახლისა, მრ. სახლები.

წელი, სიბა, სასარტყულე ადგილი ტანზედ, ნ. წელისა. მრავლ. წელნი.

წელი, ცხოველთ შიგანური, ნათ. წელისა. მრავლ. წელები.

წელი, ე. ი. წელიწადი; ნათ. წლისა, მრავლ, წლები; ან წელიწადი, წელიწადისა, წელიწადები.

ხუცესი, რომელთამე ბრუნვათა შინა ისპობს უკანასკნელს მარცვალსა, ნათ. ხუცისა, მოქმ. ხუცითა, მრავლ. ხუცები; გარნა სხვათა შორის არა ისპობს, მიცემ. ხუცესსა, მოთხრ. ხუცესმან, მრავლ. ხუცესნი. მსგავსად ამისა იბრუნვიან რთულნიცა ამისნი: ბაზიერთ-ხუცესი, მოლარეთ-ხუცესი, სახლთ-ხუცესი.

ღმერთი, ნათ. ღჳთისა; მოქმ. ღჳთითა; გან. ღჳთად, მიც, ღმერთსა, წოდ. ღრერთო; მრავლ. ღმერთნი, ნათ. და მიცემ. ღმერთთა და სხ.

## 2. ზედშესრული სახელი.

**§ 14.** ზედშესრული სახელი დანიშნავს უფლის სიტყვის თვისებასა, ვითარებასა, ვინაობასა, კუთნვილებასა, მიჩემებასა, დროებასა, მსგავსებასა, უკუთქმასა, მოქმედებასა და რაცხვსა.

I. თვისებითნი ან ვითარებითნი ზედშესრული სახელნი, მაგალ. თეთრი კბილი, შავი გული; ავი მუშა კვირაძალზედ გახალისდება; მჩხავანი კატა თაგვს ვერ დაიჭერს; კაი ღვინის ნაძირალი, კაი კაცის ნაცოლარი. აქ სიტყვანი: შავი, თეთრი დანიშნვენ ვითარებასა; გარნა სიტყვები ავი, მჩხავანი, კაი დანიშნვენ თვისებასა.

ზედშესრულნი სახელნი თვისებითნი ან ვითრებითნი დანიშნვენ საზოგადოდ თვისებასა ან ვითარებასა, მაგალ: დიდი, მშვენიერი; ან შედარებით: უდიდესი, უმშვენიერესი; ან უაღრესობით: უუდიდესი, უუმშვენიერესი და ამის მიზეზით აქვსთ სამი ხარისხი: მარტივი, შედარებითი და აღმატებითი.

შენიშნვა 1. შედარებითი ხარისხი ჰსწარმოებს მარტივის ხარისხისაგან დამატებითა თავს უ და ბოლოს ესი, მაგალ. ძლიერი, უძლიერესი; მაღალი, უმაღლესი, და სხ. საზოგადო ლაპარაკში შედარებითი ხარისხი შეიქმნება ლექსთაგან: უფრო, ცოტა; მაგალ. უფრო დიდი, ცოტა პატარა; უაღრესობითი ხარისხი შესდგება შედარებითის ხარისხისაგან თავს დამატებით უ, მაგალ. უძლიერესი, უუძლიერესი; უმაღლესსი, უუმაღლესი, და სხვანი. უაღრესობითი ხარისხი აგრეთვე შესდგების მარტივის ხარისხისაგან თავს დამატებითა სიტყვათა: ფრიად, ძალიან, ძლიერ, მეტად, ყოვლად; მაგალ. ძალიან დიდი, ფრიად მაღალი; ყოვლად უხამღვდელოესო; მარტივი ხარისხი განმეორებული აგრეთვე დანიშნავს აღმატებულს ხარისხსა, მაგალ. დიდ-დიდი; მაღალ-მაღალი; მეტის-მეტი; და სხ. აქა ჯერ არს შენიშნვად, რომელ ზედშესრულნი სახელნი დაბოლოვებულნი ლი ზედ, მოისპობენ ამ დაბოლოვებასა შედარებითს ხარისხში; მაგალ. კეთილი, უკეთესი და არა უკეთილესი; ტკბილი, უტკბესი; თბილი, უთბესი და სხ. შემდგომთა ზედშესრულთა სახელთა შედარებითს ხარისხში არა აქვთ დაბოლოვება ესი: უპრიანი, უმალი; გარნა უარი, უარესი; უკეთი, უკეთესი იხმარებიან ორითა დაბოლოვებითა. შემდგომნი ზედშესრულნი სახელნი იხმარებიან მხოლოდ აღმატებულს ხარისხში: უაღრესი, უპირატესი, უხუცესი. ზედშესრულნი სახელნი ავი, ზესთა, მდარე, აღმატებულს ხარისხში ითქმიან: უარესი, უზესთესი, უდარესი.

შენიშნვა 2. გადიდებისა და შემცირებისათვის იხმარებიან სიტყვანი უფრო, ცოტა, ან თავს დაესმის მარტივსა ხარისხს მარცვალი მო; მაგალ: უფრო დიდი, ან მოდიდო; ცოტა პატარა ან მომცრო.

ზედშესრულნი სახელნი, დამნიშვნელნი ვინაობისა ან სადაურობისა, მაგალ. დავითიანი, ბაგრატოვანი; ან ტფილელი, მცხეთელი, ქართული, იმერული, მხედრული, კახური, მამეული, დედეული; მცხეთური, ცთური, ამიერი, იმიერი; საერო, სამეფო; ტირელი, რუსთაველი.

ზედშესრულნი სახელნი კუთნვილებისა, მაგალ. სამამო, სამოურავო, სადეკანოზო, საკუთარი, საშენო, საიმისო, საიქაო, საქორწილო, საღჳთო.

ზედშესრულნი სახელნი მიჩემებითნი, მაგალ. ბუნებითი, წყლიანი, მთიანი, მთებიანი, ტყებიანი, ხორციელი, კუთხედი, დღიური, ცხენოსანი.

შენიშნჳა 1. საკუთარნი სახელნი, დაბოლოვებულნი ა ზედ ან ე დაიცვენ ნათესაობითს ბრუნვაში ამ ნაბოლავარს ხმოვანთ ასოებსა და დაბოლოვდებიან ასი ან ესი ზედა, მაგალ: სახელ. მამია, ნათ. მამიასი; პეტრე, ნათეს. პეტრესი და არა მამიისა, პეტრისა; აგრეთვე იცვლიან დაბოლოვებასა შემდგომნი სახელნი: ძია, ბიძია, ნათეს. ძიასი, ბიძიასი; ხარისთვალა, ბაბუა, ნათეს. ხარის თვალასი, ბაბუასი; სახელი არსება მრავლ. ითქმის არსებანი ან არსებაები და არცა არსებები.

შენიშნჳა 2. არსებითნი სახელნი, დაბოლოვებულნი ჳჱ, ჳა, ჳ ზედა შესცვლიან ამ დაბოლოვებათა: პირველი ვე, მეორე ვა და მესამე ვი ზედა. მაგალ. თთჳჱ, ითქმის და იწერები თთვე; ნათეს. თთჳსა (თთვისა,) მიცემ. თთჳჱსა (თთვესა); მოქმ. თთჳთა (თვითა); განვ. თთჳჱდ (თთვედ); და სხვანი; აგრეთვე სიტყჳა (სიტყვა), ნათეს. სიტყჳსა, (სიტყვისა); მიც. სიტყჳასა (სიტყვასა); მოქმ. სიტყჳთა (სიტყვითა); სახელ. მოგჳ, (უნდა გამოითქვას და დაიწეროს მოგვი), ნათეს. მოგჳსა (მოგვისა); მიცემ. მოგჳსა (მოგვსა), მოქმ. მოგჳთა (მოგვითა) და სხვანი.

## 2. მაგალითი კანკლედობისა სიტყვათა დაბოლოვებულთა ი ზედ.

| | მხოლობ. | მრავლობითი. | | მხოლობ. | მრავლობითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | კაცი, | კაცნი, | კაცები; | ტაძარი, | ტაძარნი, | ტაძრები. |
| მოთხრ. | კაცმან, | — | კაცებმან; | ტაძარმან, | — | ტაძრებმან. |
| ნათეს. | კაცისა, | კაცთა, | კაცებისა; | ტაძრისა, | ტაძართა, | ტაძრებისა. |
| მიცემ. | კაცსა, | კაცთა, | კაცებსა; | ტაძარსა, | ტაძართა, | ტაძრებსა. |
| წოდებ. | კაცო, | კაცნო, | კაცებო; | ტაძარო, | ტაძარნო, | ტაძრებო. |
| მოქმ. | კაცითა, | — | კაცებითა; | ტაძრითა, | — | ტაძრებითა. |
| განვ. | კაცად, | — | კაცებად; | ტაძრად, | — | ტაძრებად. |
| სადაობ. | კაცისას, | კაცთასა, | კაცებისას; | ტაძრისას; | ტაძართასა, | ტაძრებისას. |

შენიშნჳა 1. სახელნი, დაბოლოვებულნი მარცვლებზედ: ალი, ანი, არი, ასი, ელი, ენი, ოლი, ოსანი ბრუნვებში: ნათესაობითისა, მოქმედებითისა, განვითარებითისა და სადაობითისა, აგრეთვე მრავლობით რიცხვში დაბოლოვებულთა ები ზედ, ჰკარგვენ ნაბოლავარის წინამარცვალში ასოსა ა, როგორცა ჰსჩანს მაგალითისაგან ტაძარი, ნათ. ტაძრისა და არა ტაძარისა; ნათელი, ნათლისა და არა ნათელისა, და სხვანი.

შენიშნჳა 2. გვაროვნობითნი სახელნი, დაბოლოვებულნი ნნი ზედა, მაგალ. სარდლიანნი, ბარათიანნი ჰკანკლედობენ მხოლოდ მრავლობითს რიცხვშია, ნათეს. სარდლიანთი, ბარათიანთი; მიცემ. სარდლიანთა, ბარათიანთა; წოდებ. სარდლიანნო, ბარათიანნო; სადაობ. სარდლანთსა, ბარათიანთსა. აგრეთვე ჰბრუნვენ: ჩვენებიანი, თქვენებიანი და რთულნი იოსებ მღივნიანი, ზაქარია დეკან-ზნიანი, სარდალ სალთ-ხუციანი, გედეონიანი. სახელთა საღჳთო წერილის წიგნთა, დაბოლოვებულთა ნი ზედა აქვსთ მხოლობ. და მრავლობითნი რიცხვნი: მაგალ. დავითნი, მარხვანი, თთვენი, ნათ. დავითნისა, მიცემ. დავითნსა; მოქმ. დავითნითა; განვ. დავითნად; მრავლ. დავითნნი, ნათ. და მიცემ. დავითნთა; აგრეთვე დავითნები, დავითნებისა და სხ.

შენიშნჳა 3. სახელნი, დაბოლოვებულნი ჳ ჰკანკლედობენ, ვითარცა სახელნი ვი ზედა ნახე პირველის კანკლედობის მაგალითის შემდგომ შენიშნჳა 2.

## 3. მაგალითი კანკლედობისა სიტყჳათა, დაბოლოვებულთა ო და უ ზედა.

| | მხოლოობითი, | მრავლობითი; | | მხოლოობ. | მრავლობითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|
| წრფელ. | კალო, | კალონი, | კალოები; | კუ, | კუნი, | კუები. |
| მოთხრ. | კალომან, | — | კალოებმან; | კუმან, | — | კუებმან. |
| ნათეს. | კალოსი, —ლოისა; | კალოთა, | კალოებისა; | კუსი, კუისა, | კუთა, | კუებისა. |
| მიცემ. | კალოსა, | კალოთა, | კალოებსა. | კუსა· | კუთა, | კუებსა. |
| წოდ. | კალოო, —ოვ, | კალონო, | კალოებო; | კუო, —უვ; | კუნო, | კუებო. |
| მოქმედ. | კალოთი, | — | კალოებითა; | კუთი, —ითა; | — | კუებითა. |
| განვით. | კალოდ, | — | კალოებად; | კუდ, | — | კუებად. |
| სადაბ. | კალოსას, | კალოთასა, | კალოებისას; | კუსას, | კუთსა, | კუებისას. |

შენიშნჳა 1. სიტყვა ღვინო, ნათეს, ღვინისა და არა ღვინოსი; მოქმ. ღვინითა; ხბო, ხბორები და ხბოები.

4. კანკლედობა საკუთართა სახელთა, დაბოლოვებულთა უხმო ასო ზედა. სახელ. მარიამ; ნათ. მარიამისა; მოთხ. მარიამმან (მდაბ. მარიამამან); მიც. მარიამსა; წოდებ. მარიამ! მარიამავ, მოქმ. მარიამითა; განვ. მარიამად; სად. მარიამისას; მრავლობითს რიცხვში არა იხმარება.

## შემდგომთა არსებითთა სახელთა აქვსთ ორ-გვარი კანკლედობა.

1. თვალი საგრძნობელი ხედვისა; ნათ. თჳალისა, მიცემ. თვალსა, მრავლ. სახელობითნი თვალნი, თვალები.

თვალი, პატოსანი ქვა, ან ურმის გოგორაჭი, ნათეს. თჳლისა, მრავ. თჳლები, ურმის თვალი, ურმისთჳლისა, ურმის თჳლები; აგრეთვე: მარილის თჳალი,

მზის-თჳალი, ფანჯრის-თვალი; გარნა ხარის-თვალა, ჩიტის-თვალა: ხარისთვალასი, ჩიტისთვალასი.

კჳალი, ფეხთ ნავალი, ნატერფალი; ნათ. კჳალისა, მრ. კჳალები კჳალი, ხნული: კჳლისა, კჳლები.

მოწამე, ე. ი. წვალებული, ნათ. მოწამისა, მრ, მოწამეები ან მოწამენი.

მოწამე, ე. ი. თვალით მხილველი, ნათ. მოწმისა, მოწმები.

მხარი, მკლავის თავი კისრამდე, ნათ. მხრისა. მრ. მხრები.

მხარე, კერძო ადგილისა, ნათ. მხარისა, მრ. მხარეები.

ხახელი, წოდება, ნათ. სახელისა, მრ. სახელები.

ხახელი, კაბისა ხელ-მკლავის ჩასაცმელი, ნათ. სახელისა, მრ. სახლები.

ხახლი, ხადგომი, ნათ. სახლისა, მრ. სახლები.

წელი, სიბა, სასარტულე ადგილი ტანზედ, ნ. წელისა. მრავლ. წელნი.

წელი, ცხოველთ შიგანური, ნათ. წელისა. მრავლ. წელები.

წელი, ე. ი. წელიწადი; ნათ. წლისა, მრავლ, წლები; ან წელიწადი, წელიწადისა, წელიწადები.

ხუცესი, რომელთამე ბრუნვათა შინა ისპობს უკანასკნელს მარცვალსა, ნათ. ხუცისა, მოქმ. ხუცითა, მრავლ. ხუცები; გარნა სხვათა შორის არა ისპობს, მიცემ. ხუცესსა, მოთხრ. ხუცესმან, მრავლ. ხუცესნი. მსგავსად ამისა იბრუნვიან რთულნიცა ამისნი: ბაზიერთ-ხუცესი, მოლარეთ-ხუცესი, სახლთ-ხუცესი.

ღმერთი, ნათ. ღჳთისა; მოქმ. ღჳთითა; გან. ღჳთად, მიც, ღმერთსა, წოდ. ღრერთო; მრავლ. ღმერთნი, ნათ. და მიცემ. ღმერთთა და სხ.

## 2. ზედშესრული სახელი.

**§ 14.** ზედშესრული სახელი დანიშნავს უძლის სიტყვის თვისებასა, ვითარებასა, ვინაობასა, კუთნვილებასა, მიჩემებასა, დროებასა, მსგავსებასა, უკუთქმასა, მოქმედებასა და რიცხვსა.

I. თვისებითნი ან ვითარებითნი ზედშესრული სახელნი, მაგალ. თეთრი კბილი, შავი გული; ავი მუშა კვირაძალზედ გახალისდება; მჩხავანი კატა თაგვს ვერ დაიჭერს; კაი ღვინის ნაძირალი, კაი კაცის ნაცოლარი. აქ სიტყვანი: შავი, თეთრი დანიშნვენ ვითარებასა; გარნა სიტყვები ავი, მჩხავანი, კაი დანიშნვენ თვისებასა.

ზედშესრულნი სახელნი თვისებითნი ან ვითრებითნი დანიშნვენ საზოგადოდ თვისებასა ან ვითარებასა, მაგალ: დიდი, მშვენიერი; ან შედარებით: უდიდესი, უმშვენიერესი; ან უაღრესობით: უუდიდესი, უუმშვენიერესი და ამის მიზეზით აქვსთ სამი ხარისხი: მარტივი, შედარებითი და აღმატებითი.

შენიშნჳა 1. შედარებითი ხარისხი ჰხწარმოებს მარტივის ხარისხისაგან დამატებითა თავს უ და ბოლოს ესი, მაგალ. ძლიერი, უძლიერესი; მაღალი, უმაღლესი, და სხ. საზოგადო ლაპარაკში შედარებითი ხარისხი შეიქმნება ლექსთაგან: უფრო, ცოტა; მაგალ. უფრო დიდი, ცოტა პატარა; უაღრესობითი ხარისხი შესდგება შედარებითის ხარისხისაგან თავს დამატებით უ, მაგალ. უძლიერესი, უუძლიერესი; უმაღლესსი, უუმაღლესი. და სხვანი. უაღრესობითი ხარისხი აგრეთვე შესდგების მარტივის ხარისხისაგან თავს დამატებითა სიტყვათა: ფრიად, ძალიან, ძლიერ, მეტად, ყოვლად; მაგალ. ძალიან დიდი, ფრიად მაღალი; ყოვლად უხამლვდელოესო; მარტივი ხარისხი განმეორებული აგრეთვე დანიშნავს აღმატებულს ხარისხსა, მაგალ. დიდ-დიდი; მაღალ-მაღალი; მეტის-მეტი; და სხ. აქა ჯერ არს შენიშნვად, რომელ ზედშესრულნი სახელნი დაბოლოვებულნი ლი ზედ, მოისპობენ ამ დაბოლოვებასა შედარებითს ხარისხში; მაგალ. კეთილი, უკეთესი და არა უკეთილესი; ტკბილი, უტკბესი; თბილი, უთბესი და სხ. შემდგომთა ზედშესრულთა სახელთა შედარებითს ხარისხში არა აქვთ დაბოლოვება ესი: უპრიანი, უმაღლი; გარნა უარი, უარესი; უკეთი, უკეთესი იხმარებიან ორითა დაბოლოვებითა. შემდგომნი ზედშესრულნი სახელნი იხმარებიან მხოლოდ აღმატებულს ხარისხში: უაღრესი, უპირატესი, უხუცესი. ზედშესრულნი სახელნი ავი, ზესთა, მდარე, აღმატებულს ხარისხში ითქმიან: უარესი, უზესთესი, უდარესი.

შენიშნჳა 2. გალიებისა და შემცირებისათვის იხმარებიან სიტყვანი უფრო, ცოტა, ან თავს დაესმის მარტივსა ხარისხს მარცვალი მო; მაგალ: უფრო დიდი, ან მოდიდო; ცოტა პატარა ან მომცრო.

ზედშესრულნი სახელნი, დამნიშვნელნი ვინაობისა ან სადაურობისა, მაგალ. დავითიანი, ბაგრატოვანი; ან ტფილელი, მცხეთელი, ქართული, იმერული, მხედრული, კახური, მამეული, დედეული; მცხეთური, ცთური, ამიერი, იმიერი; საერო, სამეფო; ტირელი, რუსთაველი.

ზედშესრულნი სახელნი კუთნვილებისა, მაგალ. სამამო, სამოურავო, სადეკანოზო, საკუთარი, საშენო, საიმისო, საიქაო, საქორწილო, საღჳთო.

ზედშესრულნი სახელნი მიჩემებითნი, მაგალ. ბუნებითი, წყლიანი, მთიანი, მთებიანი, წყლებიანი, ხორციელი, კუთხედი, დღიური, ცხენოსანი.

ზედშესრულნი სახელნი დამნიშნველნი დროისა, მაგალ. გუშინდელი, წინანდელი, შარშანდელი, დღევანდელი, წლევანდელი, მაშინდელი და სხ.

ზედშესრულნი სახელნი მსგავსებისა, მაგალ. ლომებრი, დავითისთანა, ჩემებრივი, მისთანა და სხ.

ზედშესრულნი უკუთქმითნი, მაგალ. უმართებულო, უთაური, უმარჯვეო, უდროვო, მოუმართავი და სხ.

ზედშესრულნი სახელნი მოქმედებითნი ჰსწარმოებენ ზმნათაგან: საწერი, ნაწერი, წერადი, ნაქმარი, საქნელი, ქმნადი, მნთებარე, მოხარული, მძინარე, მწოლარე, მმცხოვრი.

რიცხვითნი სახელნი აჩვენებენ რიცხვსა ან რაოდენობასა და განიყოფებიან: ა, რაოდენობითად: ერთი, ორი, სამი, ოთხი, ხუთი, ექვსი, შვიდი, რვა, ცხრა, ათი, თერთმეტი, ოცი, ოცდა ათი, ორმოცი, ორმოც და ათი, სამოცი, სამოც და ათი, ოთხმოცი, ოთხმოც და ათი, ასი, ათასი, ათი ათასი, ასი ათასი, უშქარი (ერთი მილიონი); უშქარის უშქარი (ათი მილიონი); ან ერთი უშტი; უშტის უშტი ან ათჯერ უშტი და სხ. ბ. წესებითად: პირველი, მეორე, მესამე, მეოთხე, მეხუთე, მეათე, მეთერთმეტე, მეოცე, მეოცდა-ათ-პირველი, მესამოცე; მეოთხმოცე, მეასე, მეათასე, მეათიათასე, მეასიათასე და სხვანი; გ. განწვალებითად: მეოთხედი, მეხუთედი, მეათედი, მეასედი, მეათასედი და სხ. დაშემკრებელობითად: ერთეული ან ორიანი, ათიანი; ასიანი; წყვილი, ეყვარი, ეულები; ან ოროლი, ასასი, სამასსამასი; ან ორნივე, ათნივე, ასივე.

**§ 15.** ზედშესრულნი სახელნი დაბრუნდებიან ვითარცა არსებითნი სახელნი, როგორცა ჰსჩანს შემდგომის მაგალითებისაგან.

ბრუნვა ზედ შესრულთა სახელთა; მაგალითნი ა და ე. პატარა, მცირე.

| | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | პაწარა, | —რანი, | —რეები, | მცირე, | მცირენი, | მცირეები. |
| მოთხ. | პაწარამან, | — | —რეებმან, | მცირემან, | — | მცირეებმან. |
| ნათეს. | პაწარისა, | —რათა, | —რეებისა, | მცირისა, | მცთრეთა, | მცირეებისა. |
| მიც. | პაწარასა, | —რათა, | —რეებსა, | მცირესა, | მცირეთა, | მცირეებსა. |
| წოდ. | პაწარაო, —რავ, | —რანო, | —რეებო, | მცირეო, —რევ. | მცირენო, | მცირეებო. |
| მოქმ. | პაწარითა, | — | —რეებითა, | მცირითა, | — | მცირეებითა. |
| განვით. | პაწარად, | — | პაწარეებად, | მცირედ, | — | მცირეებად. |
| სად. | პაწარისას, | პაწარათსა, | პაწარეებისას, | მცირისას, | მცირეთსა, | მცირეებისას. |

მ ა ღ ა ლ ი, ც რ უ.

| | მხოლ. | მრავლობითი. | | მხოლობ. | მრავლობითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | მაღალი, | მაღალნი, | — ლები, | ცრუ, | ცრუნი, | ცრუები. |
| მოთხ. | მაღალმან, | — | — ლებმან, | ცრუმან, | — | ცრუებმან. |
| ნათეს. | მაღლისა, | მაღალთა, | — ლებისა, | ცრუსი, — უისა, | ცრუთა, | ცრუებისა. |
| მიცემ. | მაღალსა, | მაღალთა, | — ლებსა, | ცრუსა, | ცრეთა, | ცრუებსა. |
| წოდ. | მაღალო, | მაღალნო, | — ლებო, | ცრუო, — უვ, | ცრუნო, | ცრუებო. |
| მოქმ. | მაღლითა, | — | — ლებითა, | ცრუითა, | — | ცრუებითა. |
| განვით. | მაღლად, | — | — ლებად, | ცრუდ, | — | ცრუებად. |
| სადაობ. | მაღლისას, | — | — ლებისას, | ცრუისას, | ცრუთასა, | ცრუებისას. |

## 3. ნაცვალსახელი.

**§ 16.** ნაცვალსახელი იხმარების ნაცვლად უფლის სიტყვისა ან დაიდების მასთანა; მე რომ ვჰხედავ ნიშასაო, ხარს დაგიგლავ ნიშასაო; აქ მე ჰზის უფლის სახელის ადგილს; შენ ნუ დააგდებ ძველსა გზასა, ნურცა ძველსა მეგობარსა; აქ შენ ჰზის აგრეთვე სახელის მაგიერად; უფალი სახელი რომ იჯდეს ნაცვალ-სახელთანა ასე უნდა ითქვას, შენ გოგიავ, ნუ დააგდებ ძველსა გზასა და სხვანი.

**§ 17.** ნაცვალსახელნი განიყოფებიან.

ა. პიროვნად, რომელნიცა დახიშნვენ სამთა პირთა, პირველსა მე, ჩვენ; მეორესა, შენ მდაბ, შე, თქვენ; მესამესა. ის, იგი, მან, იმან; ისინი, იგინი, იმათ. მაგალ. პირველ პირი: მე

მარხვა ვჰსჭამო დოსთვინაო, ქურდობა ვჰქნა ხზოსთვინაო; ჩვენ რა გვრჯისთ; მეორე პირი: შენი თუ არა იხარჯებოდეს რა ლხინს ნუ რა ფერი გირჩევნიან; თქვენა ჰკარით შინაურსა, თორემ გარეული სად წაგრივათ; იმას პანღური ეწყინება და არ ეტკინება; ისინი თხას თხის ფეხით ჰკიდებენ, ცხვარს ცხვრის ფეხით.

შენიშნვა. ნაცვალსახელი პირველის პირისა მე, ჩვერ; მეორეს პირისა მრავლობითის რიცხვისა: თქვენ და მესამე პირისა: ის, იგი, იმან იპოვებიან ინდოევრო-პიულს ენებშია და მეორე პირი მხოლობითის რიც-ხვისა შენ, თურანის ენებში. ბერძნულს ენაში იპო-ვება სუ ან თუ. შენ. აქა ჯერ არს შესანიშნვე-ლად, რომელ ნაცვალსახელი ჩემი იპოვების გილანის ენაში და შეჰსდგების ორის სიტყვისაგან: თანდებუ-ლისაგან ჩე და ნაცვალსახელისაგან მე და ერთად ჩე—მე, ქართულად ჩემი, ამ ჩემისაგან გადაუკეთებიათ მრავლ. ჩვენ, რადგანაც ასო ვ სხვათაცა სიტყვებში არის ნიშანი მრავლობითისა რიცხვისა; გვრწამსთ, გვასწა-ვებთ და სხ. ნაცვალსახელი მეორის პირისა მრავლ. რიცხვისა თქვენ იპოვების სანსკრიტულს ენაშია, რო-მელშიაც იწერება და გამოითქმის: თვამ. ამათ გარდა არიან სხვანიცა ნაცვალსახელნი, რომელნიც ცალკე არ იხმარებიან; არამედ შეერთებითად ზმნათა თანა; ვჰ, ვა, ვი, ვუ, ვე; მ, მა, მი; მაგალ. ვჰსწერ, ვირწმენ; მრწამს, გრწამს; ამათი განმარტება ნახე ზმნებში.

ბ. ჩვენებითნი: ეს, ესე; ეგ, ეგე; ის, ისი, იმან, ამ, ამან; მაგან (შემოკლებით მაგ); და რთულნი: ამისთანა, მაგისთანა, იმისთანა; ასრეთი, ესრეთი, ეგრეთი; მაგალ. ეს ფონი კარ-გია, მაგრამ ერთს ადგილს არჩობს.

გ. მიჩემებითნი ან მოგებითნი. ჩემი, ჩვენი; შენი, თქვენი; მისი, იმისი, მათი; იმათი; თვისი; აგრეთვე: ამისი, მაგისი.

დ. კითხვითნი: ვინ, რა, რომელი, ვისი.

ე. განსაზღვრებითნი: თვით, თვითო, თვითონ, თვითონ ის, თვითონ იგი.

ვ. განუსაზღვრებითნი: ვინმე, რომელიმე, ვიეთნიმე, ზოგი.

ზ. კუ̂ლაგმოღებითნი: თავი, თავი თვისი, თავის თავი, თავისი, თავი ჩემი. მაგალ. ვჰხე-დავ თავსა ჩემსა სარკეში; რასაც კაცი თავის თავს უზამს, იმას ვერა მტერი ვერ უზამს; თავსა მინდორს გავაგარებ. ვეფხ. 227.

**§ 18.** ნაცვალსახელნი: მე, ჩვენ; შენ, თქვენ, ის, ისინი, იგი, იგინი, ეგ, ეგენი; ესე, ესენი; თვით, თითონ არ ბრუნვენ, დანარჩენთა არიან შემდგომნი განკლედობანი: მან, ვინ, რა; ჩემი, რომელი, ამისთანა; ვინმე; ვიეთნი.

| | მხოლ. | მრავლ. | მხოლ. | მრავლ. | მხოლ. | მრავლობითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | მან, | — | ვინ, | მრავლ. არ აქვს. | რა, | რანი, | რაები. |
| მოთხრ. | მან, | — | ვინ, | | რამან, | — | რაებმან. |
| ნათეს. | მის, | მათ, | ვის, | | რისა, | რათა, | რაებისა. |
| მიცემ. | მას, მდაბ. მაზე, | მათ, | ვისა, | | რასა, | რათა, | რაებსა. |
| წოდებ. | მან, | — | ვინ, | | რა, რაო, | — | — |
| მოქმ. | მით, | — | ვისით, | | რით, | — | რაებითა. |
| განვით. | მად, | — | — | | რად, | — | რაებად. |
| სადაობ. | მისას, | მათსა, | ვისას, | | რისას, | რათსა, | რაებისას. |

მსგავსად პირველის მაგალითისა იბრუნვკიან: ამან, იმან, მაგან, ნათ. მაგისა, მიც. მაგასა, მოქმ. მაგით; განვ. მაგად; სადაობ. მაგისას; მრავლ. სახელ. არ აქვს; ნათეს. და მიცემ, მაგათ. მაგ, დაბრუნდების ვითარცა მაგან, მრავლ. მაგეები, ნათ. მაგეებისა, მიც. მაგეებსა; მოქმ. მაგეებითა; განვ. მაგეებად; სადაობ. მაგეებისას, ამა და ამ, ნათ. ამისა და ამის; მიც. ამას და ამას; მოქ. ამითა და ამით; გან. ამად და ამად.

| | მხოლ. | მრავლობითი. | | მხოლ. | მრავლობითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | ჩემი, | ჩემნი, | ჩემები, | რომელი, | რომელნი, | რომელები. |
| მოთხრ. | ჩემმან, | — | ჩემებმან, | რომელმან, | — | რომელებმან. |
| ნათეს. | ჩემისა, | ჩემთა, | ჩემებისა, | რომლისა, | რომელთა. | რომელებისა. |
| მიცემ. | ჩემსა, | ჩემთა, | ჩემებსა, | რომელსა, | რომელთა, | რომელებსა. |
| წოდებ. | ჩემო, | ჩემნო, | ჩემები, | — | რომელნო, | — |
| მოქმ. | ჩემითა, | — | ჩემებითა, | რომლითა, | — | რომელებითა. |
| განვით. | ჩემად, | — | ჩემებად, | რომლად. | — | რომელებად. |
| სადაობ. | ჩემისას, | ჩემთასა, | ჩემებისას, | რომელისას, | რომელთასა, | რომელებისას. |

მსგავსად პირველისა მაგალითისა ჰბრუნვენ: ჩვენი, შენი, თქვენი, ამისი, იმისი, მაგისი, თვისი.

| | მხოლ. | მრავლობითი. | | მხოლ. | მრავლობითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | ამისთანა, | ამისთანანი, | ამისთანაები, | ვინმე | ვინმენი, | ვინმეები. |
| მოთხრ. | ამისთანამან, | — | ამისთანაებმან, | — | — | ვინმეებმან. |
| ნათეს. | ამისთანასი, | ამისთანათა, | ამისთანაებისა, | ვისმე | ვინმეთა, | ვინმეებისა. |
| მიცემ. | ამისთანასა, | ამისთანათა, | ამისთანაებსა, | ვისამე, | ვინმეთა, | ვინმეებსა. |
| წოდებ. | — | — | — | — | ვინმენო, | — |
| მოქმ. | ამისთანითა, | — | ამისთანაებითა, | ვისითმე, ვისით, | — | ვინმეებითა. |
| განვით. | ამისთანად, | — | ამისთანაებად, | — | — | ვინმეებად. |
| სადაობ. | ამისთანისას, | — | ამისთანთებისას, | ვისასმე, | — | ვინმეებისას. |

პირველის მაგალითისა მებრ ბრუნვენ ჩემისთანა, შენისთანა, მაგისთანა, იმისთანა, ჩვენისთანა, თქვენისთანა: მეორის მაგალითისამებრ: რომელიმე, მრავ. რომელნიმე ან რომელნიმენი, რომელები.

| | მხოლობ. | მრავლ. |
|---|---|---|
| სახელ. | ვიეთნი, | არა აქვს |
| ნათეს. | ვიეთთა, | |
| მიცემ. | ვიეთთა, | |
| წოდ. | ვიეთნო, | |
| სადაბ. | ვიეთთასა, | |

| | მხოლობ. | მრავლ. |
|---|---|---|
| სახელ. | თითო, თვითო, | თითოები. |
| ნათეს. | თითოსი, | თითოებისა. |
| მოქმ. | თითოსა, | თითოებსა. |
| მოთხრ. | თითომან, | თითოებმან. |
| მოქმ. | თითოთი, | თითოებითა. |
| განვით. | თითოდ, | თითოებად. |
| სადაობ. | თითოსას, | თითოებისას. |

სხვანი ბრუნვანი არა აქვს.

ნაცვალსახელსა: რაღა აქვს რომელნიმე ბრუნვანი; მიც. რაღასა, განვით. რაღად; მრავლ. სახელ. რაღაები, მიც. რაღაებსა; განვ. რაღაებად: სად. რაღაებისას.

## 4. ზმნისათვის.

**§ 19.** ზმნა არს ნაწილი სიტყვისა, რომელიც დანიშნავს უფლის სიტყვის მოქმედებასა ან მდგომარებასა ჰაერში; მაგალ. გველს ხვრელით გამოიყვანს ენა ტკბილად მოუბარი; ამქარი ამქარს იცნობს; ამხანაგი ნუ გძულს, სამოვარი ნუ გშურს; თავდები ხელით ჰკიდია; ვერიდებოდი ბოლოკსა, დამხვდა სოფლისა ბოლოსა; აქა ზმნანი. გამოიყვანს, იცნობს, გძულს, გშურს დანიშნვენ მოქმედებასა და ზმნანი: ჰკიდია, დამხვდა მდგომარეობასა.

**§ 20.** ზმნანი მნიშნველობისამებრ განიყოფებიან:

ა. მოქმედებითად, რომელნიცა დანიშნვენ მოქმედებასა გადასვლით სხვას საგანზედ ან სიტყვაზედ, მაგალ. გიჟი მიუშვი ნებასა, თვით შეესწრება მცნებასა. ამ წინადადებაში გიჟი არის უფალი სიტყვა, მიუშვი მოქმედება, რომელიც გადავა სიტყვაზედ ნებასა; გვარიანი ცხენი მათრახს არ იკრავს; აქ ცხენი არის უფალი სიტყვა, იკრავს მოქმედება, რომელიც გადავა სიტყვაზედ მათრახსა.

ბ. უმეშვეობითი, რომელიც დანიშნავს მოქმედებასა ან მდგომარეობასა გადუვალად სხვას საგანზედ ან სიტყვაზედ, მაგალ. ბუზი ბევრი ჰბზუვის, ფუთკართან ყველა ჰსტუუვის. აქ ბუზი არის უფალი სიტყვა, რომლისაც მოქმედება ჰბზუვის არ გადავა სხვას სიტყვაზედ. გიჟი ქორწილში შევიდა, ჰსთქვა, ჩვენს სახლს აქა ჰსჯობიაო. გიჟი არის უფალი სიტყვა, რომლისაც მოქმედება შევიდა არ გადავა სხვას სიტყვაზედ

**§ 21.** თვითოეული მოქმედებითის ან უმეშვეობითის ზმნისაგან ჰსწარმოებენ:

ა. სხმით გარდასვლითნი, რომელნიც დანიშნვენ მოქმედებასა სხვის პირის საშუალობითა. მაგალ. ვაწერინებ, ვაშენებინებ, ვათლევინებ, დავარჩევინებ, ან ვაბზუვებინებ, ვაყვირებინებ; ან ვაბზუვებ, ვალაპარავებ, ვაყვირებ, ვაბღავლებ.

ბ. მრჩობლ-სხმით გარდასვლითნი დანიშნვენ მოქმედებასა, წარმოებულსა საშუალობითა მეორის პირისა მესამეს პირისაგან. მაგალ. ვაწერინებინებინებ, ვაშენებინებინებ, დავარჩევინებინებ, ვაბზუვებინებინებ.

გ. ვნებითნი ზმნანი, რომელშიაც მომქმედნი პირნი არ მოქმედებენ, არამედ მოქმედებას მიიღებენ სხვათა მომქმედთა პირთაგან. მაგლ. ვჰსწერ, ვაშენებ ითქმის საზოგადოდ, გარნა ვნებითად: ვიწერები, ვიწერვი, ვიშენები; ანდაზები: ზღვა კოვზით არ დაილევა, ქადა ორის ხელით იჭმება, თივაში ცეცხლი არ დაიმალება. აგრეთვე ვნებითნი არიან: დავრჩობილვარ, ვჰღირვარ, ვჰქუხვარ, ვჰსწერივარ.

დ. ვნებით დაწყებითნი, რომელთაცა მოქმედება დანიშნავს დაწყებასა, მაგალ. ვჰშენდები, შევაწერდები, ვჰმართლდები, გამოვჰსჩნდები, ვჰსდნები, ვჰსტყდები, ვჰსძლები.

ე. თვით ვნებითნი ზმნანი დანიშნვენ მოქმედებასა, რომელიც მოიქცევის თვით მომქმედსა პირზედა; მაგალ. საზოგადოდ: ვჰსწერ, თვითვნებითად ვეწერები; ვაშენებ, ვეშენები; ვამზადებ, ვემზადები; ანდაზა: ერთს ადგილს თუ ვირი ტალახში ჩაეფლა, მეორედ თუნდა მოჰკლა იქ აღარ გაივლის. თვითვნებითთა ზმნათა თავს უზის ნაცვალ-სახელი ვე და ბოლოო ი, ვი ან ები. თვით-ვნებითნი ზმნანი შესდგებიან აგრეთვე ზმნათაგან მოქმედებითთა ან უმეშველობითთა თავს დამატებითა ნაცვალსახელთა: თავი, თავითვისი, მაგალ. თავს ვანაცვალებ, თავს დავახწევ; თავს ვიმართლებ, თავსგამოვიდებ, თავს გადავივლებ, თავის თავს ვეუბნები და სხვანი.

შენიშნჳა 1. თვით ვნებითთა ზმნათა, წყებულთა ნაცვალსახელითა ვე აგრეთვე აქვსთ მნიშნველობა ერთ-მანერთთან მოქმედებისა, მაგალ. ვებრძოლები, ველაპარაკები, ვეთამაშები, ვეუბნები, ვესვრი, ვეკრტიმლები და სხვანი.

შენიშნჳა 2. ვნებითნი და თვითვნებითნი ზმნანი მრავალჯერ იხმარებიან, ვითარცა მოქმედებითნი ზმნანი, მაგალ. ვიწერები წიგნსა; მოვიწერე წიგნი; იცემება წიხლსა; ვეკრტიმლები მეგობარსა, ვეთამაშები ყმაწვილსა და სხვანი.

ვ. ზმნანი მიჩემებითნი, როდესაც მოქმედებს თვით მომქმედი პირი, მაგალ. ვჰსწერ, ვაშენებ, ვჰყეფ, ვჰსტირი, ვჰსძევ, ვჰსჩან და სხვანი, ესე ითქმის საზოგადოდ; გარნა მიჩემებითად, ა, როდესაც მომქმედი პირი მოქმედებს თავის სასარგებლოდ: მაგალ. ვიწერ, ვიშენებ, ვიყეფ, ვიტირი, ვიდევ, ვიჩან; ბ. როდესაც მომქმედი პირი მოქმედებს სხვის სასარგებლოდ; მაგალ. ვუწერ, ვუშენებ, ვუყეფ. ვუტირი, ვუდევ, ვუჩან; გ, როდესაც მოქმედება ჰსწარმოებს ორთა მომქმედთა პირთა შორის და მოქმედება მიეჩემება პირველს პირზედ მეორისა ან მესამის პირთაგან; მაგალ. მწერ, მწერს; ან მაწერ, მაწერს; მიწერ, მიწერს; მაშენებ, მაშენებს; მიშენებ, მიშენებს; მყეფ, მყეფს; მიყეფ, მიყეფს; მტირი, მტირის; მიტირი, მიტირის; მძევ, მძევს; მაძევ, მაძევს; მიძევ, მიძევს; მჩან, მჩანს; მაჩნ, მაჩნს; მიჩნ, მიჩნს; დ, რაჟამს მოქმედება ჰსწარმოებს ორთა მომქმედთა პირთა შორის და მოქმედება მეორეს პირზედ მიეწერების პირველსა და მესამეს; მაგალ. გწერ, გწერს; გაწერ, გაწერს; გიწერ, გიწერს; გაშენებ, გაშენებს; გიშენებ, გიშენებს; გყეფ, გყეფს; გიყეფ, გიყეფს; გტირი, გტირის; გიტირი, გიტირის; გძევ, გძევს; გაძევ, გაძევს; გიძევ, გიძევს; გჩან, გჩანს; გიჩან, გიჩანს ან გიჩნ, გიჩნს და სხვანი. არიან აგრეთვე სხვანი მიჩემებითნი ზმნანი წარმოებულნი მესამე პირთაგან დროთა აწმყოისა ან ქმნილის სრულისა, დაწყებულნი ნაცვალსახელითა მ, მა, მი, მაგალ. ჰრწამს, მიჩემებ. მრწამს, გრწამს, ჰრწამს: ახსოვს, მიჩემებ. მახსოვს, გახსოვს, ახსოვს; აქვს, მიჩემებ. მაქვს, გაქვს, აქვს; ჰსჯერა, მიჩემებ. მჯერა, გჯერა, ჰსჯერა; უხარიან მიჩემებ. მიხარიან, გიხარიან, უხარიან და სხვანი.

გარდა ამისა ზმნანი სხმით გარდასვლითნი, ვნებითნი, ვნებით დაწყებითნი და თვით ვნებითნი იხმარებიან მიჩემებითადცა, მაგალ.

ა. სხმით გარდასვლითნი: ვიწერინებ, ვიშენებინებ; ვუწერინებ, ვუშენებინებ; მაწერინებ, მაშენებინებ, მიწერინებ, მიშენებინებ, ვიყვირებ, ვუყვირი, მაყვირებ, მიყვირი; ვიბზუვებ, ვუბზუვი; მაბზუვებ, მიბზუვი; ვიბრძოლებ, ვუბრძოლებ, მაბრძოლებ, მიბრძოლებ.

ბ. ვნებითნი: ვიწერინები, ვიშენებინები, ვიფხაჭნები, ვიკმინები; ან ვუწერივარ, ვუშენებივარ, ვულორვარ, ვუკვირვარ, ვუგევარ. ან მიწერიხარ, გიწერივარ; მიშენებიხარ, გიშენებივარ; მილორხარ, გილორვარ; მიკვირხარ, გიკვირვარ; მრწამხარ, გრწამვარ; მგვანებიხარ, გგვანებივარ.

გ. ვნებით დაწყებითნი; შევაწერდები, აღვუშენდები, ავუტირდები, ავუჩნდები, ან შემაწერდება, აღმიშენდება, ამიტირდება, ამიჩნდება, გამისქდება, ამომიწყდება.

დ. თვით ვნებითნი საზოგადოდ ითქმის: ვეწერები, ვეშენები და სხ. მიჩემებითად. მეწერები, მეშენები, მეუბნები, მელაპარაკები, ან მეტირება, მედება, მეუბნება, მეშენება.

**§ 22.** თვითოეულსა ზმნასა აქვს ძირი, ღრამმატიკულად სახელ-ზმნა, რომელზედაც დაფუძნდება მიმოხვრა; სახელ-ზმნანი არიან:

1. მარტივნი, მაგალ. წერა, კითხვა, თქმა, ბრძოლა.
2. წარმოებულნი, მაგალ. ზომა ითქმის მარტვად, წარმოებული ამისაგან ზომვა; ლესა, ლესვა; შენა, შენება; გლოვა, გლოვობა; პოვნა, პოულობა; შვენა, შვენება; შოვნა, შოულობა; ყიდვა, ყიდულობა; ბადვა, ბადება; დენა, დინება; ბირვა, ბირება; ვლენა, ვლინება და სხვანი.
3. რთულნი, მაგალ: გულის-ხმა, გულის-დადება, სულის-დალება და სხვანი.
4. თანდებულითურთ: მაგალ. აღშენება, ამოშენება, გაშენება, დაშენება, მოშენება; გაზომა, მოზომა; გალესა, მოლესა და სხვანი.

შენიშნჳა. სახელზმნანი შესცვლიან დაბოლოვებათა, ვითარცა არსებითნი სახელნი, მაგალ. სახელობითი, ბრძოლა, ნათესაობითი, ბრძოლისა, მიცემ. ბრძოლასა, მოქმედ. ბრძოლითა; განვით. ბრძოლად. და სხვანი.

შენიშნჳა. რომელნიმე სახელზმნანი არ იხმარებიან არც ლაპარაკში და არც წერილში, მაგალ. რწმა, აწმდგომი ვჰრწამ, ჰრწამს; ყვა, ვიჰყვი, ვჰყავ; ჭჳა, ვეჭჳ; ლამა, ვლამი; ქჳმა, ვიქჳამ; ყჳნა, ვჰყვნი, ვჰყვენ; ჯერა, ვიჯერ; ხჳმა, ვიხვამ; ხამა, მახს და სხვანი.

**§ 23.** ზმნანი დანიშნვენ მოქმედებასა ან მარტივად ან თუობითად და ან ბძანებითად, მაგალ. მარტივად: ვჰსწერ, ვჰსწერე; ვჰსთლი, ვჰსთალე; ვაბამ, ვაბი; თუობითად: უნდა ვჰსწერდე,

| | მხოლ. | მრავლობითი. | | მხოლ. | მრავლებითი. | |
|---|---|---|---|---|---|---|
| სახელ. | ამისთანა, | ამისთანანი, | ამისთანაები, | ვინმე | ვინმენი, | ვინმეები. |
| მოთხრ. | ამისთანამან, | — | ამისთანაებმან, | — | — | ვინმეებმან. |
| ნათეს. | ამისთანასი, | ამისთანათა, | ამისთანაებისა, | ვისმე | ვინმეთა, | ვინმეებისა. |
| მიცემ. | ამისთანასა, | ამისთანათა, | ამისთანაებსა, | ვისამე, | ვინმეთა, | ვინმეებსა. |
| წოდებ. | — | — | — | — | ვინმენო, | — |
| მოქმ. | ამისთანითა, | — | ამისთანაებითა, | ვისითმე, ვისით, | — | ვინმეებითა. |
| განვით. | ამისთანად, | — | ამისთანაებად, | — | — | ვინმეებად. |
| სადაობ. | ამისთანისას, | — | ამისთანთებისას, | ვისასმე, | — | ვინმეებისას. |

პირველის მაგალითისა მებრ ბრუნვენ ჩემისთანა, შენისთანა, მაგისთანა, იმისთანა, ჩვენისთანა, თქვენისთანა: მეორის მაგალითისამებრ: რომელიმე, მრავ. რომელნიმე ან რომელნიმენი, რომელები.

| | მხოლობ. | მრავლ. |
|---|---|---|
| სახელ. | ვიეთნი, | არა აქვს |
| ნათეს. | ვიეთთა, | |
| მიცემ. | ვიეთთა, | |
| წოდ. | ვიეთნო, | |
| სადაბ. | ვიეთთასა, | |

| | მხოლობ. | მრავლ. |
|---|---|---|
| სახელ. | თითო, თვითო, | თითოები. |
| ნათეს. | თითოსი, | თითოებისა. |
| მოქმ. | თითოსა, | თითოებსა. |
| მოთხრ. | თითომან, | თითოებმან. |
| მოქმ. | თითოთი, | თითოებითა. |
| განვით. | თითოდ, | თითოებად. |
| სადაობ. | თითოსას, | თითოებისას. |

სხვანი ბრუნვანი არა აქვს.

ნაცვალსახელსა: რალა აქვს რომელნიმე ბრუნვანი; მიც. რალასა, განვით. რალად; მრავლ. სახელ. რალაები, მიც. რალაებსა; განვ. რალაებად; სად. რალაებისას.

## 4. ზმნისათვის.

**§ 19.** ზმნა არს ნაწილი სიტყვისა, რომელიც დანიშნავს უფლის სიტყვის მოქმედებასა ან მდგომარებასა ჰაზრში; მაგალ. გველს ხვრელით გამოიყვანს ენა ტკბილად მოუბარი; ამქარი ამქარს იცნობს; ამხანაგი ნუ გძულს, საშოვარი ნუ გშურს; თაგდები ხელით ჰკიდია; ვერიდებოდი ბოლოკსა, დამხვდა სოფლისა ბოლოსა; აქა ზმნანი. გამოიყვანს, იცნობს, გძულს, გშურს დანიშნვენ მოქმედებასა და ზმნანი: ჰკიდია, დამხვდა მდგომარეობასა.

**§ 20.** ზმნანი მნიშნველობისამებრ განიყოფებიან:

ა. მოქმედებითად, რომელნიცა დანიშნვენ მოქმედებასა გადასვლით სხვას საგანზედ ან სიტყვაზედ, მაგალ. გიჟი მიუშვი ნებასა, თვით შეესწრება მცნებასა. ამ წინადადებაში გიჟი არის უფალი სიტყვა, მიუშვი მოქმედება, რომელიც გადავა სიტყვაზედ ნებასა; გვარიანი ცხენი მათრახს არ იკრავს; აქ ცხენი არის უფალი სიტყვა, იკრავს მოქმედება, რომელიც გადავა სიტყვაზედ მათრახსა.

ბ. უმეშველობითი, რომელიც დანიშნავს მოქმედებასა ან მდგომარეობასა გადუვალად სხვას საგანზედ ან სიტყვაზედ, მაგალ. ბუზი ბევრი ჰბზუვის, ფუთკართან ყველა ჰსტუყვის. აქ ბუზი არის უფალი სიტყვა, რომლისაც მოქმედება ჰბზუვის არ გადავა სხვას სიტყვაზედ. გიჟი ქორწილში შევიდა, ჰსთქვა, ჩვენს სახლს აქა ჰსჯობიაო. გიჟი არის უფალი სიტყვა, რომლისაც მოქმედება შევიდა არ გადავა სხვას სიტყვაზედ

**§ 21.** თვითოეული მოქმედებითის ან უმეშველობითის ზმნისაგან ჰსწარმოებენ:

ა. სხმით გარდასვლითნი, რომელნიც დანიშნვენ მოქმედებასა სხვის პირის საშუალობითა. მაგალ. ვაწერინებ, ვაშენებინებ, ვათლევინებ, დავარჩევინებ, ან ვაბზუვებინებ, ვაყვირებინებ; ან ვაბზუვებ, ვალაპარავებ, ვაყვირებ, ვაბღავლებ.

ბ. მრჩობლ-სხმით გარდასვლითნი დანიშნვენ მოქმედებასა, წარმოებულსა საშუალობითა მეორის პირისა მესამეს პირისაგან. მაგალ. ვაწერინებინებ, ვაშენებინებინებ, დავარჩევინებინებ, ვაბზუვებინებინებ.

გ. ვნებითნი ზმნანი, რომელშიაც მომქმედნი პირნი არ მოქმედებენ, არამედ მოქმედებას მიიღებენ სხვათა მომქმედთა პირთაგან. მაგლ. ვჰსწერ, ვაშენებ ითქმის საზოგადოდ, გარნა ვნებითად: ვიწერები, ვიწერვი, ვიშენები; ანდაზები: ზღვა კოვზით არ დაილევა, ქადა ორის ხელით იჭმება, თივაში ცეცხლი არ დაიმალება. აგრეთვე ვნებითნი არიან: დავრჩობილვარ, ვჰღირვარ, ვჰქუხვარ, ვჰსწერივარ.

დ. ვნებით-დაწყებითნი, რომელთაცა მოქმედება დანიშნავს დაწყებასა, მაგალ. ვჰშენდები, შევაწერდები, ვჰმართლდები, გამოვჰსჩნდები, ვჰსდნები, ვჰსტყდები, ვჰსძლები.

ე. თვით ვნებითნი ზმნანი დანიშნვენ მოქმედებასა, რომელიც მოიქცევის თვით მომქმედსა პირზედა; მაგალ. საზოგადოდ: ვჰსწერ, თვითვნებითად ვეწერები; ვაშენებ, ვეშენები; ვამზადებ, ვემზადები; ანდაზა: ერთს ადგილს თუ ვირი ტალახში ჩაეფლა, მეორედ თუნდა მოჰკლა იქ აღარ გაივლის. თვითვნებითთა ზმნათა თავს უზისთ ნაცვალ-სახელი ვე და ბოლო ი, ვი ან ები. თვით-ვნებითნი ზმნანი შესდგებიან აგრეთვე ზმნათაგან მოქმედებითთა ან უმეშველობითთა თავს დამატებითა ნაცვალსახელთა: თავი, თავითვისი, მაგალ. თავს ვანაცვალებ, თავს დავახწევ; თავს ვიმართლებ, თავსგამოვიდებ, თავს გადავივლებ, თავის თავს ვეუბნები და სხვანი.

შენიშნვა 1. თვით ვნებითთა ზმნათა, წყებულთა ნაცვალსახელითა ვე აგრეთვე აქვსთ მნიშვნელობა ერთ-მანერთთან მოქმედებისა, მაგალ. ვებრძოლები, ველაპარავები, ვეთამაშები, ვეუბნები, ვესვრი, ვეკრტიმლები და სხვანი.

შენიშნვა 2. ვნებითნი და თვითვნებითნი ზმნანი მრავალჯერ იხმარებიან, ვითარცა მოქმედებითნი ზმნანი, მაგალ. ვიწერები წიგნსა; მოვიწერე წიგნი; იცემება წიხლსა; ვეკრტიმლები მეგობარსა, ვეთამაშები ყმაწვილსა და სხვანი.

ვ. ზმნანი მიჩემებითნი, როდესაც მოქმედებს თვით მომქმედი პირი, მაგალ. ვჰსწერ, ვაშენებ, ვჰყეფ, ვჰსტირი, ვჰსძევ, ვჰსჩან და სხვანი, ესე ითქმის საზოგადოდ; გარნა მიჩემებითად, ა, როდესაც მომქმედი პირი მოქმედებს თავის სასარგებლოდ: მაგალ. ვიწერ, ვიშენებ, ვიყეფ, ვიტირი, ვიძევ, ვიჩან; ბ. როდესაც მომქმედი პირი მოქმედებს სხვის სასარგებლოდ; მაგალ. ვუწერ, ვუშენებ, ვუყეფ. ვუტირი, ვუძევ, ვუჩან; გ, როდესაც მოქმედება ჰსწარმოებს ორთა მომქმედთა პირთა შორის და მოქმედება მიეჩემება პირველს პირზედ მეორისა ან მესამის პირთაგან; მაგალ. მწერ, მწერს; ან მაწერ, მაწერს; მიწერ, მიწერს; მაშენებ, მაშენებს; მიშენებ, მიშენებს; მყეფ, მყეფს; მიყეფ, მიყეფს; მტირი, მტირის; მიტირი, მიტირის; მძევ, მძევს; მაძევ, მაძევს; მიძევ, მიძევს; მჩან, მჩანს; მაჩნ, მაჩნს; მიჩნ, მიჩნს; დ, რაჟამს მოქმედება ჰსწარმოებს ორთა მომქმედთა პირთა შორის და მოქმედება მეორეს პირზედ მიეწერების პირველსა და მესამეს; მაგალ. გწერ, გწერს; გაწერ. გაწერს; გიწერ, გიწერს; გაშენებ, გაშენებს; გიშენებ, გიშენებს; გყეფ, გყეფს; გიყეფ, გიყეფს: გტირი, გტირის; გიტირი, გიტირის; გძევ, გძევს; გაძევ, გაძევს; გიძევ, გიძევს; გჩან, გჩანს; გიჩან, გიჩანს ან გიჩნ, გიჩნს და სხვანი. არიან აგრეთვე სხვანი მიჩემებითნი ზმნანი წარმოებულნი მესამე პირთაგან ღროთა აწმყოისა ან ქმნილის სრულისა, დაწყებულნი ნაცვალსახელითა მ, მა, მი, მაგალ. ჰრწამს, მიჩემებ. მრწამს, გრწამს, ჰრწამს: ახსოვს, მიჩემებ. მახსოვს, გახსოვს, ახსოვს; აქვს, მიჩემებ. მაქვს, გაქვს, აქვს; ჰსჯერა, მიჩემებ. მჯერა, გჯერა, ჰსჯერა; უხარიან მიჩემებ. მიხარიან, გიხარიან, უხარიან და სხვანი.

გარდა ამისა ზმანანი სხმით გარდასვლითნი, ვნებითნი, ვნებით დაწყებითნი და თვით ვნებითნი იხმარებიან მიჩემებითადცა, მაგალ.

ა. სხმით გარდასვლითნი: ვიწერინებ, ვიშენებინებ; ვუწერინებ, ვუშენებინებ; მაწერინებ, მაშენებინებ, მიწერინებ, მიშენებინებ, ვიყვირებ, ვუყვირი, მაყვირებ, მიყვირი; ვიბზუვებ, ვუბზუვი; მაბზუვებ, მიბზუვი; ვიბრძოლებ, ვუბრძოლებ, მაბრძოლებ, მიბრძოლებ.

ბ. ვნებითნი: ვიწერინები, ვიშენებინები, ვიფხაჭნები, ვიკმინები; ან ვუწერივარ, ვუშენებივარ, ვულორვარ, ვუკვირვარ, ვუგევარ. ან მიწერიხარ, გიწერივარ; მიშენებიხარ, გიშენებივარ; მილორხარ, გილორვარ; მიკვირხარ, გიკვირვარ; მრწამხარ, გრწამვარ; მგვანებიხარ, გგვანებივარ.

გ. ვნებით დაწყებითნი; შევაწერდები, აღვუშენდები, ავუტირდები, ავუჩნდები, ან შემაწერდება, აღმიშენდება, ამიტირდება, ამიჩნდება, გამისქდება, ამომიწყდება.

დ. თვით ვნებითნი საზოგადოდ ითქმის: ვეწერები, ვეშენები და სხ. მიჩემებითად. მეწერები, მეშენები, მეუბნები, მელაპარაკები, ან მეტირება, მედება, მეუბნება, მეშენება.

**§ 22.** თვითოეულსა ზმნასა აქვს ძირი, ღრამმატიკულად სახელ-ზმნა, რომელზედაც დაფუძნდება მიმოხვრა; სახელ-ზმნანი არიან:

1. მარტივნი, მაგალ. წერა, კითხვა, თქმა, ბრძოლა.

2. წარმოებულნი, მაგალ. ზომა ითქმის მარტვად, წარმოებული ამისაგან ზომვა; ლესა, ლესვა; შენა, შენება; გლოვა, გლოვობა; პოვნა, პოულობა; შვენა, შვენება; შოვნა, შოულობა; უიდკა, უიდულობა; ბადვა, ბადება; დენა, დინება; ბირვა, ბირება; ვლენა, ვლინება და სხვანი.

3. რთულნი, მაგალ: გულის-ხმა, გულის-დადება, სულის-დალება და სხვანი.

4. თანდებულითურთ: მაგალ. აღშენება, ამოშენება, გაშენება, დაშენება, მოშენება; გაზომა, მოზომა; გალესა, მოლესა და სხვანი.

შენიშნვა. სახელზმნანი შესცვლიან დაბოლოვებათა, ვითარცა არსებითნი სახელნი, მაგალ. სახელობითი, ბრძოლა, ნათესაობითი, ბრძოლისა, მიცემ. ბრძოლასა, მოქმედ. ბრძოლითა; განვით. ბრძოლად. და სხვანი.

შენიშნვა. რომელნიმე სახელზმნანი არ იხმარებიან არც ლაპარაკში და არც წერილში, მაგალ. რწმა, აწმდგომი ვჰრწამ, ჰრწამს; ყვა, ვიჰყვი, ვჰყავ; ჭჳა, ვეჭჳ; ლამა, ვლამი; ქჳმა, ვიქჳამ; ფჳნა, ვჰფვნი, ვჰფვენ; ჯერა, ვიჯერ; ხჳმა, ვიხვამ; ხამა, მახს და სხვანი.

**§ 23.** ზმნანი დანიშნვენ მოქმედებასა ან მარტივად ან თუობითად და ან ბძანებითად, მაგალ. მარტივად: ვჰსწერ, ვჰსწერე; ვჰსთლი, ვჰსთალე; ვაბამ, ვაბი; თუობითად: უნდა ვჰსწერდე,

უნდა დამეწერა; უნდა ვჰსთლიდე, უნდა მეთალა; უნდა ვაბამდე, უნდა დამება; ბრძანებითად. ჰსწერე, ჰსთალე. ამგვარს ზმნის ცვლილებასა ჰქვიან სქესი, პირველი მარტივი არის საზღვრებითი, მეორე თუობითი; მესამე ბძანებითი. განსარჩეველად სათუოს ან თუობითის სქესისა საზღვრებითისაგან იხმარება ლექსი უნდა.

**§ 24.** თვითოეული სქესი ზმნისა განისაზღვრების დროთი, რიცხვითა და პირითა.

1. საზღვრებითსა სქესა აქჳს ხუთი დრო: ა, აწმდგომი, დანიშნავს იმ დროსა, როდესაც ჰსწარმოებს მოქმედება საგნისა; მაგალ. ვჰსწერ, ვაპობ, ვჰსთლი; ბ, ქმნილი უსრული, როდესაც მოქმედებაჲმ იწარმოვა შეუსრულებლად; მაგალ. ვჰსწერდი, ვაპობდი, ვჰსთლიდი; გ, ქმნილი სრული, როდესამ მოქმედებამ იწარმოვა ან სრულებით შესრულდა, მაგალ: ვჰსწერე, ვაპე, ვჰსთალე; დ, ქმნილი უუსრულესი, როდესაც მოქმედება ადრევე შესრულებულა, მაგალ. მიწერია, მიპია, მითლია და ე, ქმნადი, როდესაც მოქმედებამ უნდა იწარმოვოს, მაგალ: დავჰსწერ, დავაპობ, გავჰსთლი; თუობითს სქესსა აქვს ოთხი დრო. ა, აწმდგომი, მაგალ. ვჰსწერდე, ვაპობდე, ვჰსთლიდე; გ, ქმნილი სრული მეწერა, მეპო, მეთალა; ქმნილი უუსრულესი: მეწეროს, მეპოს, მეთალოს; ქმნადი: ვჰსწერო, ვჰთალო, ვაპო. ბძანებითს სქესსა აქვს ორი დრო. აწმდგომი: ჰსწერე, აპე, ჰსთალე; და მყოობადი; ჰსწერდე, აპობდე, ჰსთლიდე.

შენიშნჳა 1. სამზღვრებითის სქესისა აწმდგომსა და ქმნადსა დროთა აქვსთ ერთი და იგივე სახე. აწმდგომი დრო იპოვება მარტივთა ზმნათა შორის, და ქმნადი ზმნათა შორის მექონთა თავს თანდებულისა, მაგალ. აწმდგომი: ვჰსწერ, ვაპობ, ვჰსთლი; ქმნადი: დავჰსწერ, დავაპობ, გავსთლი. ამ კანონისაგან გამოირიცხვებიან რომელნიმე მარტივნი ზმნანი წყებულნი ნაცვალ-სახელითა ვი. მაგალ. ვიკითხავ, თავს ვიმართლებ, ვილოცავ, ვიპოვი, ვიშოვი, ვიგონებ, ვიგულებ, ვინდომებ, ვინებებ, ვიტვირთავ, ვიჭერ, ვირწმუნებ, ვიჯერებ, ვიქონიებ, ვიტირი, ვინატრი, ყოველთა ამათ აქვსთ მნიშნველობა ქმნადის დროისა.

შენიშნჳა 2. როდესაც ბძანებითი სქესი იხმარების უკუთქმითად, მაშინ აწმდგომსა დროსა დაერთვის უკუთქმა ნუ და ქმნადსა არა, მაგალ. ნუ ჰსწერ; არ დაჰსწერო; ნუ გასთლი, არ გასთალო და სხვ.

2. თვითოეულსა დროსა აქვს ორი რიცხვი: მხოლოობითი და მრავლობითი. მაგალითად. მხოლოობითი: ვჰსწერ, ვაპობ, ვჰსთლი; მრავლ. ვჰსწერთ, ვაპობთ, ვჰთლით; მხოლ. მრწამს, მიყვარს, მრავლ. გვრწამსთ, გვიყვარსთ.

3. თვითოეულსა რიცვსა აქვს სამი პირი, მაგალ. პირველი პირი, ვჰსწერ, მეორე პირი ჰსწერ; მესამე პირი ჰსწერს; ან მრწამს, გრწამს, ჰრწამს.

შენიშნჳა 1. მაპიროვნებელნი ზმნათა არიან ნაცვალ-სახელნი: ვჰ, ვა, ვი, ვუ, ვე; ან მ, მა, მი, მე. დრონი, რომელნიც იწყებიან ნაცვალ-სახელებითა ვჰ, ვა, ვი, ვუ, ვე მეორე და მესამე პირში ორსავე რიცხვში ისპობენ მხოლოდ ვ და მრავლობითს რიცხვში პირველისა და მეორეს პირში მიიღებენ ბოლოს თ. მესამე პირი აწმდგომისა დროისა მხოლოობითს რიცხვში დაბოლოვდება ს ზედ, მრავლობითს რიცხვში ენ ან იან; ქმნილს სრულს დროში შეჰცვლიან მხოლოობ. რიცხვში ე ასოებზედ ა ან ო; მრავლ. რიცხვში; დაბოლოვდებიან ეს ზედ. შეცჳლა მესამის პირისა სხვათა დროთა ნახე ამის შემდგომნი მაგალითები. დრონი, რომელთაც თავს უზისთ ნაცვალ-სახელები: მ, მა, მი, მე, მეორე პირში მხოლობით რიცხვში მიიღებენ ამ ნაცვალ-სახელების მაგიერად: გ, გა, გი, გე, და მესამე პირში ისპობენ მხოლოდ მ; მრავლობითს რიცხვში პირველს პირში ხსენებულის ნაცვალ-სახელების მაგიერად მიიღებენ თავს ნაცვალ-სახელთა გვ, გვა, გვი, გვე, და ბოლოს თ. მეორე და მესამე პირი შეჰსდგება მეორე და მესამე პირთაგან მხოლოობ. რიცხვსა მომატებითა ბოლოს თ.

მაგალითნი ზმნათა მექონთა პირველს პირში: ვ, ვა, ვი.

| | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| აწმდგ. მხოლ. 1 პ. | ვჰსწერ, | 2. ჰსწერ, | 3. ჰსწერ —ს, | მრავლ. 1. ვჰსწერთ, | 2. ჰსწერთ, | 3. ჰსწერენ. |
| | ვჰსთლი, | ჰსთლი, | ჰსთლის, | ვჰსთლით, | ჰსთლით, | ჰსთლიან. |
| | ვაპობ, | აპობ, | აპობს, | ვაპობთ, | აპობთ, | აპობენ. |
| ქმნილი უსრ. 1 პ. | ვჰსწერდი, | ჰსწერდი, | ჰსწერდა, | ვჰსწერდით, | ჰსწერდით, | ჰსწერდნენ. |
| აწმდგ. თუობისა. | ვჰსწერდე, | ჰსწერდე. | ჰსწერდეს, | ვჰსწერდეთ, | ჰსწერდეთ, | ჰსწერდენ. |
| ქმნ. სრული. | ვჰსწერე, | ჰსწერე, | ჰსწერა, | ვჰსწერეთ, | ჰსწერეთ, | ჰსწერეს. |
| | ვჰსთალე, | ჰსთალე, | ჰსთალა, | ვჰსთალეთ, | ჰსთალეთ, | ჰსთალეს. |
| | ვაპე, | აპე, | აპო, | ვაპეთ, | აპეთ, | აპეს. |
| ქმნადი თუობ. | ვჰსწერო, | ჰსწერო, | ჰსწეროს, | ვჰსწეროთ, | ჰსწეროთ, | ჰსწერონ. |
| | ვჰსთალო, | ჰსთალო, | ჰსთალოს, | ვჰსთალოთ, | ჰსთალოთ, | ჰსთალონ. |
| | ვაპო, | აპო, | აპოს, | ვაპოთ, | აპოთ, | აპონ. |

| | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| ქმნილი სრ. თუობ. | მეწერა, | გეწერა, | ეწერა, | გვეწერათ, | გეწერათ, | ეწერათ. |
| | მეპო, | გეპო, | ეპო, | გვეპოთ, | გეპოთ, | ეპოთ. |

მაგალითი ზმნათა, მექონთა პირველს პირში მ, მა, მი, მე.

| | | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| აწმდგ. მხოლ. | 1. მრწამს, | 2. გრწამს, | 3. ჰრწამს; | მრავლ. | 1. გვრწამსთ, | 2. გრწამსთ, | 3. ჰრწამსთ. |
| | მაქვს, | გაქვს, | აქვს, | | გვაქვსთ, | გაქვსთ, | აქვსთ. |
| ქმნილი უსრული | მრწამდა, | გრწამდა, | ჰრწამდა, | | გვრწამდათ, | გრწამდათ, | ჰრწამდათ. |
| | მაქჳნდა, | გაქჳნდა, | აქჳნდა, | | გვაქჳნდათ, | გაქჳნდათ, | აქჳნდათ. |

აქა ჯერ არს სათანადოდ შესწავება, რომელ ზმნანი, მექონნი თავს ნაცვალ-სახელისა მი, მესამე პირში შეჰსცვლიან ამ ნაცვალ-სახელსა ნაცვალ-სახელზედ უ. მიყვარ. 3 პ. უყვარს; მიხარიან, 3 პირი. უხარიან.

შენიშნჳა 2. ნაცვალ-სახელნი ვი, ვუ შეჰსდგე-ბიან, პირველი ვი ნაცვალ-სახელთაგან ვ და ი (თვით) და მეორე ვუ ნაცვალ-სახელთაგან ვ და უ. მაგალ. ვიშე-ნებ, ე. ი. ვაშენებ ჩემთვის; ვუშენებ, ე. ი. ვაშენებ სხვისთვის. ჯერარს შენიშნჳად, რომელ ნაცვალ-სახელი ვჰ იპოვება სანსკრიტულს ენაშიაც და გამოითქმის აჰამ, მრავლობ. ვაჰამ, ამისგანა ჰწარმოებს ნემეც-ური იხ. ნაცვალ-სახელი უ (ვუ) იპოვება სპარსულს ენაში; ასო ს მესამე პირში არის მოკვეცილი ნაცვალ-სახელი ის, რომელიც იპოვებია ლათინურს ენაშიაცა; აგრეთვე ნაბოლოვარი ნ, იან, ენ არიან შემოკლე-ბულნი ნაცვალ-სახელნი, რომელნიც იპოვებიან სპარ-სულს და ფრანციცულს ენებში. უწინდელთ ქართუ-ლის ღრამმატიკების მწერალთა ეგონათ, რომელ ვ, ვა, ვი, ვუ, ვე; მ, მა, მე, მი არიან სიტყვის ნაწილაკნი, მე აღრევე გამოვაცხადე ჩემს სტატიაში, რომელიც იყო დაბეჭდილი «ივერიაში» სახელსა ქვეშე: ეტნოგრაფიუ-ლი განხილვა ძველთა და ახალთა კაპადოკიის ან ჭანე-თის მკვიდრთა მოსახლეთა, რომელ ესენი არ არიან ნაწილაკნი, არამედ ნაცვალ-სახელნი.

**§ 25.** მიმღეობა არის ზედ შესრული სახელი, წარმოებული ზმნისაგან. მიმღეობანი განიყოფებიან მოქმედებითა და ვნებითად.

1. მოქმედებითსა მიმღეობასა აქვს ორი დრო: აწმდგომი, მაგალ. მწერალი, მკითხველი, მგმობელი, მდრეკელი; ქმნადი, მწერი, მაკითხი, მზომი, მდრეკი.

2. ვნებითსა აქჳს აგრეთვე ორი დრო: ქმნილი, მაგალ. წერილი, ნაწერი, კითხული, ნაკითხი; ზომილი, ნაზომი; დრეკილი, ნადრეკი; ქმნადი: საწერი ან წერადი; საკითხი, კით-ხვადი; საზომი, ზომადი; სადრეკი. და სხ.

**§ 26.** ზმნანი მიმოხვრის მიხედვით განიყოფებიან განონიერად და უგანონოდ.

განონიერთა ზმნათა აქვსთ სამი მიმოხვრა.

1. პირველი მიმოხვრა აქვს სამი სახე.

პირველს სახეს ეკუთნვიან ზმნანი დაბოლოვე-ბულნი: ემა, ენა, ომა ოვა ან ა ზმნანი მექონნი ორთა მარცვალთა და უკანასკნელი მარცვალში ერთისა უხმოს ასოსი. მაგალ. წერა, გვემა, წოვა, კეცა. ამ სახის ზმნები აწმდგომს დროში ისპობენ ნაბოლოვარს ა და ქმნილს სრულს დროში მიიღეშენ ე. მაგალ. სახელ ზმნა წოვა, აწმდგ. ვჰსწოვ; ქმნილი: ვჰსწოვე; გვემა, ვჰგვემ, ვჰგვემე. ზმნანი დაბოლოვებულნი ენა და რომელნიმე ა ზედ ქმნილს სრულს დროში შეჰსც-ვლიან უკანასკნელს წინა ხმოვანს ასოს ი ზედ. მა-გალ. ფრენა, აწმდგ. ვაფრენ, ქმნილი ვაფრ-ი-ნე; ჭრა, ვიჭრ, ვიჭ-ი-რე.

მეორე სახის ზმნანი, დაბოლოვდებიან ება, ობა, ვა, ჳა, ევა ზედ. ამ სახის ზმნები აწმდგომს დროში ისპობენ ნაბოლოვარს ა და ქმნილს სრულს დროში შეჰსცვლიან უკანასკნელსა მარცვალსა ე ზედ მაგალ. სა-ხელზმნა შენება, აწმდ. ვაშენებ; ქმნ. სრული ვაშენე; წყობა, ვაწყობ, ვაწყე. თბობა, ვათბობ, ვათბე. ზმნანი დაბოლოვებულნი ვა ზედ აწმდგომს დროში შეჰსც-ვლიან ამ დაბოლოვებას ავ ზედ და ქმნილს სრულს დროში დაბოლოვებასა ვა ასოზედ ე, მაგალ. კითხვა, ვჰკითხავ, ვჰკითხე; კერვა, ვჰკერავ, ვჰკერე; წირვა, ვჰსწირავ, ვჰსწირე. ზმნანი დაბოლოვებულნი ევა ზედ ქმნ. სრულს დროში ისპობენ ამ დაბოლოვებასა და მის მაგიერად მიიღებე იე. მაგალ. ბნევა, ვაბნევ, ვაბნიე; ქცევა, ვაქცევ, ვაქციე; ზნნანი დაბოლოვე-ბულნი ჳა ზედ მიმოიხვრებიან, ვითარცა ზმნანი, და-ბოლოვებულნი ვა. მრავალნი ზმნანი დაბოლოვე-ბულნი ვა, აწმდგომს დროში იხმარებიან შემოკლე-ბით. დაბეგვა, დავჰბეგავ ან დავჰბეგვ, — გჳ; ფიცვა, ვჰფიცავ, ვჰსფიცჳ; ვჰსძეგვ, ვჰძეგჳ.

მესამის სახის ზმნანი არიან ერთ მარცულოვანნი დაბოლოვებულნი მა, რომელთაც წინა უზისთ რომე-ლიმე უხმო ასო. აწმდგომს დროში საშუალ ორთა უხმოთა ასოთა მოიღებენ ა და ქმნილის სრულს დროში შეჰცვლიან დაბოლოვებასა მა ასოზედ ი. მაგალ. ბმა, ვაბამ, ვაბი; რწყმა, ვარწყამ, ვარწყი; ხჳმა, ვიხვამ, ვიხვი, თქჳმა ვჰსთქვამ, ვჰთქვი.

2. მეორე უღლვილებას აქჳს ორი სახე.

პირველს სახეს ეკუთნვიან ერთ-მარცვლოვანნი, ზმნანი. მექნი ორისა ან მეტის უხმოს ასოსი, აწმდგომს დროში შესცვლიან ნაბოლოვარსა ასოსა ასოზედ ი. და ქმნილს სრულს დროში ორთა უხმოთა ასოთა შორის მიიღებენ ასოსა ა, მაგალ. თლა, აწმდ. ვჰსთლი; ქმნილი სრული, ვჰთ-ა-ლე; თხრა, ვჰსთხრი, ვჰსთხარე; ამ

სახის ზმნები, დაბოლოვებულნი ნა, ქმნილს სრულს დროში შეჰსცვლიან ნა, დაბოლოვებაზედ ნე; მაგალ. ბურძგნა, აწმდ. ვჰბურძგნი, ქმნილი სრული ვჰბერძგნე; კორცნა, ვჰკორცნი, ვჰკორცნე.

მეორე სახეს ეკუთნვიან ზმნანი დაბოლოვებულნი: ლა, ილი, ოლა ზედ, შეჰსცვლიან ამ დაბოლოვებათა აწმდ. ი და ქმნილს სრულს დროში ე ზედ. მაგალ. სახელ ზმნა: ძახილი, აწმდ. ვიძახი; ქმნ. სრ. ვიძახე; ცირილი, ვიცირი, ვიცირე; ხადილი, ვჰხადი, ვჰხადე, სურვილი, ვისურვი, ვისურვე; წადილი, ვიწადი, ვიწადე; ამ გვარი ზმნები მქონნი აწმდგომს დროში ნაცვალ-სახელისა ვჰ მცირედ იხმარებიან ქმნილს სრულს დროში და თუ იხმარებიან დაიცვენ დაბოლოვებასა ლე. მაგალ. ჭყავილი, აწმდ. ვჰსჭყავი, ქმნ. სრ. არა აქვს, აგრეთვე: ბზუვილი, ვჰბზუვი; წყურვილი, ვჰსწყური; წველა, ვჰსწველი, ვჰსწველე; სწავლა, ვასწავლი, ვასწავლე; რჩოლა, ვერჩი, ვერჩოლე; წყევლა, ვჰსწყევლი, ვჰსწყევლე.

შენიშნჳა. რომელნიმე ზმნანი ორისავე მიმოხვრისა მქონნი პირველს მარცვალში რამთონისამე უხმო ასოხი ქმნილს სრულს დროში ამ უხმოთა ასოთა შორის მოიღებენ ასოთა ა, ე ან დაბოლოვდებიან ვი; მაგალ. თხრობა ვუთხრობ, ქმნ. სრ. ვუთხარ; ცნობა, ვჰსცნობ, ვჰცან; კრვა ვჰკრავ, ვჰკარ; შეძლება, შეკიძლებ, შევიძელ; კლება, ვაკლებ, ვაკელ; ცრა ვჰსცრი, ვჰსცერ; შვა, ვჰშვი, ვშევ; ფხვნა, ვჰხვნი, ვჰფხვენ; ძლოლა, ვუძლვი, ვუძელ; სმევა, ვასმევ, ვასვი; აწყვა, ავჰსწყავ, ავჰსწყი და სხვანი.

### 3. მესამე მიმოხვრა.

მესამე მიმოხვრასა არა აქვს განსაკუთრებული სახელზმნა, დაბოლოვებული ცნობილს მარცვალზედ. ამგვარი ზმნები შეჰსდგებიან მესამე პირთაგან აწმყოფისა და სრულის დროისაგან მომატებითა თავს ნაცვალ სახელთა მ, მა, მი. მაგალ. მესამე პირი ჰრწამს, ჰშურს, ჰქვიან, ჰსჯერა, აწმდ. მრწამს, მშურს, მქვიან, მჯერა და სხვანი.

## 5. წარმოება დროთა ორთა პირველთა მიმოხვრაში.

**§ 27.** თვითოეულის სახელზმნისაგან ჰსწარმოებენ ორნი პირველ-სახეობითნი დრონი: აწმდგომი და ქმნილი სრული საზღვრებითისა სქესისა მომატებითა თავს ნაცვალ-სახელთა ვ, ვა, ვი, ვე, მ, მა, მი, მე ვითარცა თქმულა § 24—3. მაგალ. წერა, აწმდ. ვჰსწერ, ქმნილი სრული ვჰსწერე; ფრენა, ვაფრენ, ვაფრინე; შენება, ვაშენებ, —ნე; ძლევა, ვაძლევ, ვაძლიე; მართვა, ვჰმართავ, ვჰმართე; ბმა, ვაბამ, ვაბი; თლა, ვჰსთლი, ვჰსთალე; ძებნა, ვჰსძებნი, ვჰსძებნე; სურვილი, ვისურვი, ვისურვე. სახელზმნანი არა აქვსთ შემდგომთა ზმნათა: მახს, გახს, ახს; მგამა, გგამა, ჰგამა; მხამს, გხამს, ჰხამს.

### 1. აწმდგომის დროსაგან ჰსწარმოებენ:

ა. ქმნილი უსრული საზღჳრებითისა სქ. ბოლოს მომატებითა მარცვლისა დი ან ოდი თუ ზმნა არის ვნებითი. მაგალ. აწმდგ. ვჰსწერ; ქმნილი უსრული ვჰსწერ —დი; ვნებითი, აწმდ. ვიწერები, ქმნ. უსრ. ვიწერებოდი.

ბ. აწმდგომი სათუოს სქესისა ბოლოს მომატებითა მარცვლისა დე და ოდე თუ ზმნა არის ვნებითი. მაგალ. აწმყო: ვჰსწერ, აწმდგ. სათუოს სქესისა ვჰსწერ —დე; ვნებითი ვიწერ —ოდე.

გ. ქმნილი უუსრულესი საზღვრებითის სქესისა. შეცვლითა ნაცვალ-სახელთა: ვჰ, ვა. ვი, ნაცვალ-სახელზედ მი და ბოლოს მომატებითა მარცვალთა: ია, იეს. მაგალ. აწმდგ. ვჰსწერ; ქმნ. უუსრ. მი-წერ-ია; ვიძახი, მი-ძახ-ია; ვიჭერ, მი-ჭერ-ია ან მიჭერიეს.

შენიშნჳა, ზმნანი, დაბოლოვებულნი ება ან ობა ზედ ქმნილეს უუსრულს დროში ისპობენ ამ მარცვალთა, მაგალ. აწმდ. ვაპობ ქმნილი უუსრულ. მი-პია და არა მიპობია; ქება, მიქია და არა მიქებია; ზმნანი, დაბოლოვებულნი ვა ან ჳა ზედ აგრეთვე ქმნილს უუსრულეს დროში ისპობენ ამ მარცვალთა და მიიღებენ ბოლოს მარცვალთა ია ან ავს. მაგალ. ვჰმართავ, ქმნ. უუსრ. მიმართვია ან მიმართავს; ვჰხნავ, ქმნ. უსრ. მიხნია, მიხნავს. ვნებითს ზმნებში ქმნილი უუსრული შესჰდგება ქმნილის მიმღეობისაგან და არსებითის ზმნისა ვარ; მაგ. წერილ-ვარ, ყოფილ-ვარ, დაჭერილ-ვარ. ზმნათა თვით ვნებითთა, ვნებით დაწყებითთა და მიჩემებითთა არა აქვსთ ქმნილი უუსრულესი დრო.

### 2. ქმნილის სრულის დროისაგან ჰსწარმოებენ.

ა. ქმნადი თუობითისა სქესისა შეცვლითა ნაბოლოვარის ე ასო ზედ ო. მაგალ. ვჰსწერე, ქმნადი ვჰწერო; ვაშენე, ვაშენო. ზმნანი, მქონნი პირველს მარცვალში ორისა ან მეცისა უხმოს ასოსი ქმნილს სრულს დროში იმატებენ ასოსა ა ან ე ან დაბოლოვდებიან ვი მაგალ. ცნობა, აწმდ. ვჰსცნობ, ქმნ. სრული ვჰსცან; რქმევა, აწმდგ. ვარქმევ, ქმნილი სრული ვარქვი. ქმნადი სათუოს სქესისა ამ გვარს ზმნებში შეჰსდგებინ მესამე პირისაგან თავს მომატებითა ვ, ვა, ვი და სხ. მაგალ 3 პირ. ჰსცნა, ქმნადი: ვჰ-სცნა; 3 პირი ჰრქვა, ქმნადი: ვჰრქვა; 3 პირი შეიძლო, ქმნადი. შევიძლო და სხვანი.

ბ. ქმნილი სათუოს სქესისა შეცვლითა თავს მჯდარის ნაცვალ-სახელისა ვჰ, ვა, ვი ნაცვალ-სახელზედ მე და ნაბოლოვარის ე ასოზედ ა ან ო მაგალ. ვჰსწერე ქმნ. სრ. მე-წერ-ა; ვაშენე, მეშენა; ვჰსძებნე, მეძებნა; ვვლე, ქმნ. სრ, მევლო; ზმნათა, რომელთაც უხმოთა ორთა შორის აქვსთ ქმნილს სრულს დროში მომატე-

ბული ასო ა, ე ან დაბოლოვდებიან ვი, ქმნილს სრულს დროში ჰსწარმოებენ, ვითარცა ქმნადნი დრონი, მესამე პირისაგან: მაგალ. მესამე პირი ჰსცნა, ქმნილი სრული მეცნა: 3 პირი შეიძლო, შემეძლო; 3 პ. მოსრა, მომესრა და სხვანი.

გ. ქმნილი უუსრულესი სათუო სქესისა ჰსწარმოებს ქმნ. სრულის დროისაგან სათუოს სქესისა დართვითა ბოლოს მარცვლისა ას, ოს; მეწერა, ქმნ. უუსრ. მეწეროს; მეშენა, ქმნ. უუსრ. მეშენოს; მეხსნა, ქმნ. უუსრ. მეხსნას; მერქვა, ქმნილი უუსრ. მერქვას; მეცნა, ქმნ. უუსრ. მეცნას.

შენიშნჳა. ქმნილი სრული და უუსრულესი ვნებითთა ზმნათა სათუოს სქესისა შეჰსდგებიან ვნებითის ქმნილის მიმღეობისაგან და არსებითისა ზმნისა ვიყო, ვიყავ. მაგალ. წერილ ვიყავ: წერილ ვიყო. შენებულ ვიყავ, შენებულ ვიყო. ზმნათა თვითვნებითთა, ვნებით დაწყებითთა და მიჩემებითთა არა აქვსთ ქმნილი სრული და უუსრულესი სათუოს სქესისა.

3. ბძანებითს სქესსა არა აქვს განსაკუთრებული დაბოლოვება. აწმდგომის დროისათვის მეორე პირისა მოიღებენ მეორე პირსა ქმნილის სრულის დროისაგან საზღჳრებითისა სქესისა და მესამე პირისათვის მესამე პირსა ქმნადის დროისაგან სათუოს სქესისა მაგალ. ჰსწერე, ჰსწერეთ; ჰსწეროს, ჰსწერონ. ქმნადის დროისათვის მოიღებენ მეორე და მესამე პირსა აწმდგომისა სათუო სქესისა; მაგალ. ჰსწერდე, ჰსწერდეთ; ჰსწერდეს, ჰსწერდენ. უკუთქმისათვის ნუ ჰხმარობენ მეორე და მესამე პირსა აწმდგომისა დროისა, გარნა უკუთქმისათვის არა მეორესა და მესამე პირსა ქმნადისა სათუოს სქესისა, მაგალ. ნუ ჰსწერ, ნუ ჰსწერს; არა ჰსწერო, არა ჰსწეროს და სხ.

4. შემოქმედებითნი მიმღეობანი აწმდგომისა ჰსწარმოებენ სახელზმნისაგან, თავს დამატებითა ნაცვალსახელთა: მ, მა, მი და ნაბოლოვარის ა შეცჳლითა მარცვლებზედ: ალი, ელი; მაგალ. წერა; მ-წერ-ალი; შენება, მა-შენებელი; ტირილი, მტირალი. მიმღეობა ქმნადი ნაბოლოვარისა მაგიერად მიიღებს ი. მაგალ. წერა, მ-წერ-ი; შენება, მაშენი.

ვნებითი მიმღეობა ქმნილს დროში ჰსწარმოებს სახელ ზმნისაგან შეცვლითა ნაბოლოვარისა მარცვლებზედ ილი, ვილი, ული ან თავს დამატებითა ნა; მაგალ. წერა, მიმღ. ქმნილი: წერილი; შენება, შენებული ან ნაწერი, ნაშენი; ვნებითი მიმღეობა ქმნადი მიიღებს თავსა სა და ბოლოს ა მაგიერად ასოსა ი ან ბოლოს დამატებითა დი. მაგალ. სა-წერ-ი; სა-შენ-ი; ან წერადი, შენებადი.

## წარმოება დროთა მესამეს მიმოხვრაში.

ზმნათა მესამის მომოხვირისა აქვსთ განსხვავებული წარმოება დროთა; უმთავრესნი დრონი არიან: აწმდგომი და ქმნილი უუსრულესი საზღჳრებითისა სქესისა.

ა. შესადგენელად აწმდგომისა დროისა მოიღებენ მესამე პირსა აწმდგომისა ან ქმნილის დროისა ორისავე რიცხვისას და თავს მოუმატებენ ნაცვალ-სახელთა: მ, მა, მი. მაგალ. ჰყვარს, მიყვარს; ჰრწამს, მრწამს, ჰსჯერა, მჯერა; უხარიან, მიხარიან.

ბ. შესადგენლად ქმნილისა უუსრულეს. დროისა, აგრეთვე მოიღებენ მესამე პირსა, თავს უსმენ მ და ბოლოს ია, ან ებია. მაგალ. ჰყვარს ქმნ. უუსრ. მყვარებია; ჰრწამს, მრწამებია; ჰსჯერა, მჯერია; უხარიან, მხარებია.

## აწმდგომისა დროისაგან ჰსწარმოებენ:

ა. ქმნილი სრული საზღვ. სქ. შეცჳლით ნაბოლოვარის, ა, იან მარცვალზედ და ან ოდა: მაგალ. მრწამს, ქმნ. სრ. მრწამდა; მიყვარს, მიყვარდა; მჯერა, მჯეროდა; მიხარიან, მიხაროდა.

ბ. ქმნილი უსრული საზღ. სქესისა დამატებითა ბოლოს მარცვლისა დის ან ოდის, ნაბოლოვარის მაგიერად: ს, ა, იან. მაგალ: მრწამს, ქმნ. უსრული, მრწამდის; მიყვაროდის, მჯეროდის, მიხაროდის.

გ. აწმდგომი თუობითისა სქესისა შეცჳლითა დაბოლოვებათა: ს, ა, იან, მარცვალზედ, დეს ან ოდეს. მრწამდეს, მიყვარდეს, მჯეროდეს, მიხაროდეს.

ქმნადი თუობითისა სქესისა შეცვლითა დაბოლოვებათა: ს, ნ, მარცვლებზედ დე, ოდე, მაგალ. მრწამს, ქმნადი, მრწამდე: მიყვარდე, მიხაროდე, მჯეროდე.

## ქმნილის უუსრულესის დროისაგან ჰსწარმოებენ:

ა. ქმნილი სრული თუობითისა სქესისა შეცვლითა ნაბოლოვარისია, ებია, მარცვალზედ ოდა, მაგალ. მრწამებია, ქმნილი სრული მრწამებოდა; მყვარებოდა, მჯეროდა, მხარებოდა.

ბ. ქმნილი უუსრულესი თუბითისა სქესისა მომატებითა მარცვლისა ოდეს: მაგალ. მყვარებია ქმნ. უუსრ. მყვარებოდეს, მწამებოდეს, მჯეროდეს, მხარებოდეს.

## ბძანებითი სქესი.

ა. ბძანებითს სქესისა აწმდგომისა დროისათვის მოიღებენ 2 და 3 პირთა ქმნადის დროისაგან სათუოს სქესისა: გიყვარდე, —თ; უყვარდე, —დეთ; გრწამდე, გჯერდე, გიხაროდე.

ბ. ქმნადის დროისათვის მოიღებს 2 და 3 პირისა აწმდგ. დროსა სათ. სქ. გიყვარდეს, უყვარდეს; გრწამდეს, გჯეროდეს, გიხაროდეს; უკუთქმისათვის ნუ მოიღებენ 2 და 3 პირსა აწმდგ. საზღჳრებითს სქესისასა. ნუ გრწამს, ნუ გიყვარს, ნუ გიხარიან, ნუ გჯერა; უკუთქმისათვის არა მოიღებს 2 და 3 პირი აწმდგ. ან ქმნადისა თუობით. სქეს. ბძანებ. მაგალ. არა გრწამდე, არ გიყვარდე; ან არა გრწამდეს, არ გიყვარდეს.

## § 28. საზოგადო შენიშნჳა ზმნათათვის მიმოხვრის დროს.

1. მაპიროვნებელნი ნაცვალ-სახელნი: ვჰ, ვა, ვი, ვუ, ვე; მ, მა, მი, მე, თავს მჯდარნი, თვითოეულს ზმნასა აძლევენ მრავალგვართა სხვათა და სხვათა მნიშნველობათა და ამასთან აურაცხელს სიმდიდრეს ჩვენს სამშობლო ენას, რომელიც არა აქვსთ არცა ცნობილთა ევროპიულსა და აზიურს ენებსა და არცა ლათინურსა და ბერძნულსა. თვითოეულს ზმნასა აქვს 25 სახე, მაგალ. საზოგადოდ, 1. ვჰსწერ, 2. ვაწერ; მიჩემებითად; 3. ვიწერ, 4. ვუწერ, 5. მაწერ, მაწერს: გაწერ, —რს; 6. მწერ, —რს: გწერ, —რს; 7. მიწერ, —რს: გიწერ, —რს; 8. მწერს, გწერს, ჰსწერს, სხმით გარდასლვითად. 9. ვაწერინებ; სხმით გარდ. მიჩემებითად, 10. ვიწერინებ, 11. ვუწერინებ, 12. მაწერინებ, —ბს; გაწერინებ, —ბს; 13. მიწერინებ, —ბს; გიწერინებ, —ბს; მრჩობლ სხმით გარდასლვითად; 14. ვაწერინებინებინებ, ვიწერინებინებინებ, ვუწეწერინებინებინებ; 15. მაწერინებინებ, მიწერინებინებ; ვნებითად; 16. ვიწერები, ვიწერი; 17. ვჰსწერივარ ვაწერივარ; ვნებ. მიჩემებითად: 18. ვუწერი-ვარ; 19. მწერიხარ გწერივარ, ქმნ. სრული მიჩემ. მწერია, მაწერია, 20. მაწერიხარ, ვნებით დაწყებითად; 21. შევჰსწერდები ან შევაწერდები; 22. შევუწერდები; 23. შემაწერდება; თვით-ვნებითად; 24. ვეწერები; თვითვნებ. მიჩემებითად: 25. მეწერები ან მეწერება.

თვითოეულსა სახესა აქვს თავისი განსაკუთრებული მნიშნველობა, რომელიც ნათლად უნდა გამოიხატოს ჰაზრში. მაგალ. მოდის და მოჰსდის: პირველი ნიშნავს მომავალი არის, ამისი პირველი პირი მოვალ; მეორე მოუდის შემოსავალი, ღვინო და სხვანი ამისი პირველი პირი მომიდის და არის მიჩემებითი სახე ზმნისა ვალ. მაგალ. თვითო გოგრიდამ თვითო ჭკუა გამოდის და არა გამოჰსდის.

აქა ჯერ არს შენიშნვად, რომელ არიან რომელნიმე მსგავსნი ზმნანი, რომელნიც უნდა განირკვივნენ ერთმან ერთისაგან შეურევნელად მაგალ. ზმნა: რწყმა და რწყვა პირველი ნიშნავს მახის დაგებასა, მეორე წყლით მონამვასა აწმდგომი პირველისა არის ვჰრწყამ; და მეორის ვჰრწყავ და არა ვჰრწყამ.

2. ზმნანი, წყებულნი: დ. თ. რ. ტ. ც. წ. ჯ მიიღებენ ნაცვალ-სახელის უკან ასოსა ს. მაგალ: ვჰსწერ: ვჰსწოვ; ვჰსდევ: რჯა ვჰრჯი ან ვჰსჯი; და სხვ.

3. რომელნიმე ზმნანი, დაბოლოვებულნი: ება, ობა ზედ მესამე პირში სამზღვრებითის სქესის ქმილსრულს დროში ბოლოს ა მაგიერად მიიღებენ ო, მაგალ. ვაპე 3 პირი აპო და არა აპა: დავჰსდე. 3 პირი დასდო. მდაბ. დბდო; ვათბე, 3 პირი, ათბო, დავჰსთმე 3 პირი დაჰსთმო.

4. საღმთო წერილში, რომელთამე ზმნათა აქვსთ საქცევი გახშირებისა, ხმარებული მხოლოდ აწმდგომს ან ქმნილს სრულს დროში, მაგალ. განვაქარვი, ფსალ. 32—10; დავამდაბლი, აღვამაღლი, მუნვე 74 — 7; განვამტკიცნი, აღვჰმართნი, მოვჰკცი, მუნვე 144—15, 16; მოჰსწუნის, 82—14; განვჰზავი, მუნვე 101—9; აღვალი, გარემოვიქცი, მოვული, 103 — 28 და შემდგომი; აღვადგინი, დავაშენი, 112—7, 9; გამოვიდის, მოიქცის, განხსნის, განაზრმვნის, აღმართნის, დაიცვნის 145—4, 7, 8, 9 და შემდგომნი; მოავლინის, დაადვნის, დაჰსდვის, მიჰფინის, 147—4, 5, 6; კვალად: წარვიდის, მოვიდის, მატთ. 8—9; ეგრეთვე ვნებითნი: დადნის, ფსალმ. 67—1; უმეშველობითნი: ჰსთქვის ფსალ. 35—1. აღვალნი, დავჰმღერი, დავამდუღრი, ვლოცვიდი, დაიძინის, აღმოსცენდის, აღჰსდგის; მარკ. 4—29. შევიდის, შეჰსწირის, ასხურის და სხვანი.

5. საზოგადო ლაპარაკში ხშირად დაერთვიან ზმნათა ლექსნი: თურმე, ხჳალმე, მდაბ. ხოლმე. პირველი თურმე ჰნიშნავს ოდესცა ვისმე თვალით არ უნახავს მოქმედება გინა ვნება და თავისის ჰაზრით მიხვდების, მაგალ. თურმე უნახავს; თურმე ამბობდა და სხ. მეორე ხოლმე, დანიშნავს მოქმედებისა გახშირებასა, მაგალ: იწერება ხოლმე, დადიოდა ხოლმე, ლაპარაკობდა ხოლმე.

6. მრავალნი ზმნები არიან უკანონოდ ხმარებულნი საღმთო წერილში; მაგალ: შემიყვანენ ჩვენ საზრხესა, უნდა: შეგვიყვანე ჩვენ საფრხესა; ფსალ. 65 — 10; ღმერთო, მიწყალენ ჩვენ და მაკურთხენ ჩვენ, უნდა ღმერთო შეგვიწყალე და გვაკურთხე; აღგიარებდედ, უნდა აღგიარებდეთ: ფსალმ. 66—3; განსაჯნე, უნდა განსაჯე, მუნვე; მაკურთხენინ ჩვენ ღმერთმან, უნდა: გვაკურთხოს ჩვენ ღმერთმან; და განიბნინედ ყოველნი მტერნი მისნი, უნდა: განიბნიენით ყოველნი მტერნი მისნი; ფსალმ. 67 — 1; მოდათუუძლურდა, უნდა: თუმცალა მოუძლურდა, ფსალ. 67—10; დავინთქ მე, უნდა: დავინთქი მე; იურვოდინ, უნდა: იურვოდნენ; დაუტეობნ, უნდა დაუტეონ: 1. კორ. 7—12; დარღვევდ, უნდა: დაარღვიეთ, მარკ. 15—29; დაამხივნეს, უნდა: დაამხვნეს; დაიწვინ, უნდა დაიწვნენ, მარტრიკა 1, 159; მართავნ, უნდა ჰმართეს; მიხედვინინ, უნდა მიხედეთ; იურვოდინ, უნდა იურვოდნენ; სჳთ, უნდა სვით; ვესევდ უნდა: ვესავდი. ამათ გარდა, თვინიერ საჭიროებისა ზმნის დაბოლოვებას უხმარიათ მომატებული ასო: ნ, მაგალ. ადიდნეს, უნდა ადიდოს; დარეჯან. დაამცირნის, უნდა დაამციროს; მოასხნეს, უნდა მოასხეს; დაუტკბნეს, უნდა: დაუტკბეს; დამეპყრნეს, უნდა დამეპყრეს; მართავნ, უნდა მართეს, უფალმან აღმართნის დაცემულნი, უნდა უფალი აღმართავს დაცემულთა; უფალმან იხსნის გლახაკსა, უნდა უფალი იხსნის გლახაკსა; დაიცვენ მცნებანი ღჳთისანი, უნდა დაიცვე ღჳთის მცნებანი; ვინ განმაშორნეს ჩვენ ზიყვარულსა მას ქრისტესსა, უნდა: ვინ გაგვაშოროს ქრისტეს სიყვარულსა განურისხნა მახ, უნდა განურისხდა მას; შევჰწუხნები, უნდა შევჰსწუხდები; დაშვრნეს, უნდა დაშვრენ, ან დაშვრეს; საღმთო წერილში ვჰშობდ, უნდა ვჰშობ; ვჰხმობდ, უნდა ვჰსმობდი და სხვანი მრავალნი. ამ გვარი ცვლილება ზმნებისა და უთავბოლოდ ხმარება მათი არა ჰსჩანს თხზულებაში, რომელნიც არიან დაწურილნი უწინარეს მეთერთმეტის საუკუნისა, ე. ი. VI, VII, VIII, IX და X საუკუნოებში, მაგალ. მოვიდოთ ცხოვრება და მოქალაქობა ანდრია სალოსისა, გუჯარი მელხისედეკ კათალიკოზისა და სხვანი რომელნიც არიან დაწერილნი თითქმის მდაბიურის ენით, ადვილად გასაგონი აწცა ქართველთაგან.

6. რომელთამე უმეშველობითთა ზმნათა აქვსთ შემდგომი სახე: დგომელა, წოლელა, ჯდომელა, რომელნიც ემსგავსებიან ლათინურსა გერუნდიუმ ან რუსულსა **дѣепричастіе**.

## მაგალითნი პირველის მიმოხვრისა, სახენი: პირველი და მეორე.

**სახელზმნანი: 1. წერა, 2. ფრენა.**

### საზღვრებითი სქესი.

| | | | |
|---|---|---|---|
| ვჳსწერ, | ვჳსწერთ, | ვაფრენ, | ვაფრენთ. |
| ჳსწერ. | ჳსწერთ, | აფრენ, | აფრენთ. |
| ჳსწერს, | ჳსწერენ, | აფრენს, | აფრენენ. |
| ვჳსწერდი, | ვჳსწერდით, | ვაფრენდი, | ვაფრენდით. |
| ჳსწერდი, | ჳსწერდით. | აფრენდი, | აფრენდით. |
| ჳსწერდა, | ჳსწერდნენ, | ავრენდა, | აფრენდნენ. |
| ვჳსწერე, | ვჳსწერეთ, | ვაფრინე, | ვაფრინეთ. |
| ჳსწერე. | ჳსწერეთ, | აფრინე, | აფრინეთ. |
| ჳსწერა, | ჳსწერეს, | აფრინა, | აფრინეს. |
| მიწერია, | გვიწერიათ, | მიფრენია, | გვიფრიენიათ. |
| გიწერია; | გიწერიათ, | გიფრენია, | გიფრენიათ. |
| უწერია, | უწერიათ, | უფრენია, | უფრენიათ. |

### სათუო სქესი.

| | | | |
|---|---|---|---|
| ვჳსწერდე, | ვჳსწერდეთ, | ვაფრენდე, | ვაფრენდეთ. |
| ჳსწერდე. | ჳსწერდეთ, | აფრენდე. | აფრენდეთ. |
| ჳსწერდეს, | ჳსწერდენ, | აფრენდეს, | აფრენდენ. |
| მეწერა, | გვეწერათ, | მეფრინა, | გვეფრინათ |
| გეწერა, | გეწერათ, | გეფრინა, | გეფრინათ. |
| ეწერა, | ეწერათ, | ეფრინა, | ეფრინათ. |
| მეწეროს, | გვეწეროსთ, | მეფრინოს, | გვეფრინოსთ. |
| გეწეროს, | გეწეროსთ, | გეფრინოს. | გეფრინოსთ. |
| ეწეროს, | ეწეროსთ. | ეფრინოს, | ეფრინოსთ. |
| ვჳსწერო, | ვჳსწეროთ, | ვაფრინო, | ვაფრინოთ. |
| ჳსწერო. | ჳსწეროთ, | აფრინო, | აფრინოთ. |
| ჳსწეროს, | ჳსწერონ, | აფრინოს, | აფრინონ. |

### ბძანებითი სქესი.

| | | | |
|---|---|---|---|
| ჳსწერე. | ჳსწერეთ, | აფრინე, | აფრინეთ. |
| ჳსწეროს, | ჳსწერონ, | აფრინოს; | აფრინონ. |
| ჳსწერდე, | ჳსწერდეთ, | აფრენდე, | აფრენდეთ. |
| ჳსწერდეს. | ჳსწერდენ, | აფრენდეს, | აფრენდენ. |
| ნუ ჳსწერ, | ნუ ჳსწერთ, | ნუ აფრენ. | ნუ აფრენთ. |
| ნუ ჳსწერს. | ნუ ჳსწერენ, | ნუ აფრენს, | ნუ აფრენენ. |
| არა ჳსწერო, | — წეროთ. | არ აფრინო, | არ აფრინოთ. |
| არაჳსწეროს, | — წერონ, | არაფრინოს, | არ აფრინონ. |

მიმღეობა მოქმ. აწმყ. მწერალი, მაფრენელი; ქმნადი. მწერი. მაფრენი.

მიმღეობა ვნებითი ქმნილი: წერილი. ფრენილი; ნაწერი. ნაფრენი. მიმღეობა ვნებითი ქმნადი: წერადი. საწერი; ფრენადი, საფრენი.

### მსგავსად მიმოიხვრებიან:

ზელა, ვჳზელ, ვჳზელე. სმენა, ვასმენ, ვასმინე.
რეკა, ვჳრეკ. ვჳრეკე. კვლენა, ვაკვლენ. ვაკვლინე.
ჭამა, ვჳსჭამ, ვჳსჭამე, შემენა, შევიმენ. შევიმინე,
ხეთქა, ვჳხეთქ, ვჳხეთქე, რბენა, ვირბენ, ვირბინე,

## გერძოობითნი შენიშნვანი ზმნათა თვის მიმოხვრის დროს.

1. შემდგომნი ზმნანი თუმცა არიან პირველის სახისა მიმოიხვრებიან, ვითარცა ზმნანი მეორის სახისანი:

დაჭერა, დავიჭერ, დავიჭირე, გლეჯა, ვჳგლეჯ, ვჳგლიჯე, ცქერა, ვუცქერ, ვუცქირე; წყვეტა, ვჳსწყვეტ, ვჳსწყვიტე, კრეფა, ვჳკრეფ, ვჳკრიფე; ფშვნეტა, ვჳფშვნეტ, ვჳფშვნიტე. ფხეკა, ვჳფხეკ, ვჳფხიკე. ლმეჭა, ვილმეჭ- ვილმიჭე.

2. შემდგომნი ზმნანი თუმცა ეკუთნვიან 2 სახესა მიმოიხვრებიან, ვითარცა ზმნანი პირველის სახისანი:

თენა, ვათენ, ვათენე; ყენა, ვაყენ, ვაყენე; შვენა, ვაშვენ, ვაშვენე.

3. ზმნანი, ა. ცემა, რომელსაც ნიშნავს გალახვასა, მაშინ მიმოიხვრების კანონიერად, აწმყ. ვჳსცემ, ქმნილი სრული: ვჳსცემე, და. სხ. რომელსაც ნიშნავს ძლევასა ან მიცემასა, მაშინ ქმნილს სრ. დროში აქვს ვეცი ან ვეც. ეც, ჳსცა, ვეცით, ეცით, ჳსცეს; ქმნ. უსრ. მიცია, გიცია, უცია და არა მიცემია; ქმნილი სრული სათ. სქ. მეცა, ქმნადი სათ. სქ. ვჳსცე, ჳსცე, ჳსცეს; ბძან. ეც, ეცი და არა ჳსცემე. მაგალ. პაჭივი ეც დედ-მამასა; მიჩემებითი სახე: აწმდ. ვიცემ, ქმნ. სრ. ვიეც, იეც, იცა, ვიეცით, იეცით, იცეს (დარეჯ. 72); ქმნადი სათ. სქ. ვიცე, იცე, იცეს და სხ. 2 სახე: აწმყ. მცემ, ქმნ. სრ. მეც, გეც, ეც: გვეცით, გეცით, ეცით; ან მიცემ, ქმნ. სრული მიცა, მაგალ. გულსა მიცა (ვეფხვისტყ. 459); ან მიცს (მიძს), გიცს (გიძს), უცს (უძს); ვნებითი: აწმყ. ვიცემები, ქმნ. სრული ვიცემი; თვითვნებითი: ვეცემები; ქმნ. სრ. ვეცი; ან მეცემა, მეცა; ქმნ. უსრ. მცემია; მაგალ. ზიანი ეცა, ვეფხ. 459; ელდა ეცა. თანდებულითურთ: მივსცემ. სალხით წერილში მივჳსცი, 3 პირი მიჳსციან; ქმნ. სრული მივეცი: ბძან. მიეც, მდაბ. მიე.

ბ. ყოფა ნიშნავს არსებობასა ან განწვალებასა, აწმყ. დროში ვჳყოფ, ქმნ. სრული არა აქვს. ნახე ამის დაბლა 9-ბ.

გ. შვენა, რომელსაც იხმარებს უმეშველობითად, მაშინ აწმყ. დრო აქვს ვჳშვენი, ქმნ. სრ. ვჳშვენე; ქმნ. უსრ. ვჳშვენოდი; აწმყ. სათ. სქ. ვჳშვენოდე; ქმნადი, ვჳშვენო, სხვა დრონი არა აქვს ვნებითი აწმყ ვჳშვენივარ ქმნ. უსრ. ვჳშვენოდი, მიჩემებითად. მშვენი, მშვენოდი; ვნებ. დაწყებითი, ვჳშვენდები, — დი.

დ. ჩენა, რომელსაც იხმარება მოქმედებითად მაშინ მიმოიხვრების კანონიერად. აწმყ. ვაჩენ, ქმნ. სრ. ვაჩინე და სხვანი: რომელსაც იხმარება უმეშველობითად, მაშინ აწმყ ვჳსჩან ქმნ უსრული, ვჳსჩნდი ქმნადი სათუოს სქეს. ვჳსჩნდე მიჩემებითად ვიჩან, ვუჩან; ვნებ. ვჳსჩანვარ ქმნ. უსრ. ვჳსჩანოდი მიჩემ აწმყ. მაჩნს, ქმნ. სრ. მაჩნია: ან მჩანს მჩნევია; ან მაჩნევს, მაჩნევია თვით ვნებ. ვეჩნევი ან მეჩნევა.

ე დენა რომელსაც იხმარება უმეშველობითად, მაშინ აწმყ. დრო ვჳსდი, ქმნ. უსრ ვჳსდიოდი; აწმყ. სათ. სქ. ვჳხდიოდე; სხვა დრონი არა აქვს ზმნა ესე ჳსწარმოებს ზმნისაგან ვალ. იქ ნახე; მიჩემ. ვუდი ან მდის

| | | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| გვემა, | ვჰგვემ, | ვჰგვემე, | ჩენა, | ვაჩენ, | ჩინე, |
| წოვა, | ვჰსწოვ, | ვჰსწოვე, | რწმენა, | ვირწმენ, | -წმინე, |
| ფხანა, | ვჰფხან, | ვჰფხანე; | ვლენა, | ვავლენ, | ვავლინე, |
| ოხა, | ვიოხ, | ვიოხე, | რჩენა, | ვარჩენ, | ვარჩინე, |
| კეცა, | ვჰკეც, | ვჰკეცე, | ხდენა, | ვახდენ, | ვახდინე, |
| დაზანა, | დავჰზან, | დავჰზანე, | დგენა, | ვადგენ, | ვადგინე, |
| თხოვა, | ვჰსთხოვ. | ვჰსთხოვე, | დენა, | ვადენ, | ვადინე. |
| წყენა, | ვაწყენ, | ვაწყინე, | | | |

ქმნ. უსრ. მღიოდა; მაგალ. ცრემლი; ქმნილი სრული მღენია; ვნებითი: ვიღინები, თვით ვნებითი; ვეღინები; მიჩემებ. მეღინება, — ნა:

3. გვანა აწმდგ. ვჰგავ ან ვჰგევარ; ქმნ. უსრ. ვჰგვანდი; აწმდ. სათ. ვჰგვანდე, სხვა დრონი არა აქვს, ვნებითად: ვჰგვანებივარ, — ბოდი, ბოდე, ან მგავს, მგვანდა; მგვანებია; ან მგევხარ, გგევარ, ჰგავს; თვითვნ. ვეგვანები; ვნებ. დაწყებითი: ვჰგვანდები.

## მაგალითნი პირველის მიმოხვრისანი, სახენი მესამე და მეოთხე.

### სახელი ზმნანი: 3. შენება, 4. ძლევა

#### საზღვრებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმდგომი. | ვაშენებ, | ვაშენებთ, | ვაძლევ, | ვაძლევთ. |
| | აშენებ, | აშენებთ. | ასძლევ, | აძლევთ. |
| | აშენებს, | აშენებენ, | ასძლევს, | აძლევენ. |
| ქმნ. უსრ. | ვაშენებდი, | ვაშენებდით, | ვაძლევდი, | ვაძლევდით. |
| | აშენებდი, | აშენებდით, | აძლევდი, | აძლევდით. |
| | აშენებდა, | აშენებდნენ, | აძლევდა, | აძლევდნენ. |
| ქმნილი სრ. | ვაშენე, | ვაშენეთ, | ვაძლიე, | ვაძლიეთ. |
| | აშენე, | აშენეთ, | აძლიე, | აძლიეთ. |
| | აშენა; | აშენეს, | აძლია, | აძლიეს. |
| ქმნ. უკეთ. | მიშენებია, | გვიშენებიათ, | მიძლევია, | გვიძლევიათ. |
| | გიშენებია, | გიშენებიათ, | გიძლევია, | გიძლევიათ. |
| | უშენებია, | უშენებიათ, | უძლევია, | უძლევიათ. |

#### სათუო სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმდგომი. | ვაშენებდე, | ვაშენებდეთ. | ვაძლევდე, | ვაძლევდეთ. |
| | აშენებდე, | აშენებდეთ, | აძლევდე,. | აძლევდეთ. |
| | აშენებდეს | აშენებდენ, | აძლევდეს, | აძლევდენ. |
| ქმნ. სრ. | მეშენა, | გვეშენათ, | მეძლია, | გვეძლიათ, |
| | გეშენა, | გეშენათ, | გეძლია, | გეძლიათ. |
| | ეშენა, | ეშენათ, | ეძლია, | ეძლიათ. |
| ქმნ. უკეთ. | მეშენოს, | გვეშენოსთ, | მეძლიოს, | გვეძლიოსთ. |
| | გეშენოს, | გეშენოსთ, | გეძლიოს, | გეძლიოსთ. |
| | ეშენოს, | ეშენოსთ, | ეძლიოს, | ეძლიოსთ. |
| ქმნადი. | ვაშენო, | ვაშენოთ, | ვაძლიო, | ვაძლიოთ. |
| | აშენო, | აშენოთ, | აძლიო, | აძლიოთ. |
| | აშენოს, | აშენონ, | აძლიოს, | აძლიონ. |

#### ბძანებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმდგ. | აშენე, | აშენეთ, | აძლიე, | აძლიეთ. |
| | აშენოს, | აშენონ, | აძლიოს, | აძლიონ. |
| ქმნადი. | აშენებდე, | აშენებდეთ, | აძლევდე, | აძლევდეთ. |
| | აშენებდეს, | აშენებდნენ, | აძლევდეს, | აძლევდენ. |
| აწმდგ. | ნუ აშენებ, | ნუ აშენებთ, | ნუ აძლევ, | ნუ აძლევთ. |
| | ნუ აშენებს; | ნუ აშენებენ, | ნუ აძლევს, | ნუ აძლევენ. |
| ქმნადი. | არ აშენო, | არ აშენოთ, | არ აძლიო, | არ აძლიოთ. |
| | არ აშენოს, | არ აშენონ, | არ აძლიოს, | არ აძლიონ. |

მიმღ. შემოქმ. აწმდ. მაშენებელი, მაძლეველი, ქმნადი, მაშენი, მაძლევი.

მიმღ. ვნებ. ქმნილი შენებული, ძლეული: ან ნაშენი, ნაძლევი; ქმნადი, საშენებელი, შენებადი; საძლევი, ძლევადი.

4. შემდგომნი ზმნანი პირველის უღლვილებისა მესამის სახისა ქმნილს სრულს დროში დაიცვენ დაბოლოვებასა ებ, ობ.

ძიება, ვეძებ, ვეძებე: ან ვეძიებ, ვეძიე; კვება, ვჰკვებ, ვჰკვებე.

გალობა, ვიგალობ, ვიგალობე: შობა, ვჰშობ, ვჰშობე.

კრება, ვჰკრებ, ვჰკრიბე:

5. რომელნიმე მარტივნი ზმნანი, დაბოლოვებულნი ობა ზედ და მექონნი თავს ნაცვალ-სახელისა ვჰ არ იხმარებიან ქმნილს სრულს დროში: მაგალ, ლოცულობა, ვჰლოცულობ; ცილობა, ვჰსცილობ; სეირნობა, ვჰსეირნობ, ფლობა, ვჰფლობ; ურჩობა, ვურჩობ: თამამობა ვჰთამამობ: თამაშობა, ვჰთამაშობ; ყიდულობა, ვჰყიდულობ; შოულობა, ვჰშოულობ; პოულობა, ვჰპოულობ; ურჩობა, ვურჩობ; ფერობა, ვჰფერობ. ხსენებულნი ზმნები, ხმარებულნი მიჩემებითად ან ვნებითად და ან თვითვნებითად აქვსთ ქმნილი სრული დრო, მაგალ. ვილოცები, ვილოცე; ვეცილები, ვეცილე; ვისეირნებ, ვისეირნე; ვეურჩები, ვეურჩე; ვეფერები, ვეფერე; ვეუბნები, ვეუბენ; ვეთამაშები, ვეთამაშე და სხვანი. ზმნა უბნობა აწმდგ. დრო ვუბნობ, ქმნ. სრ. არა აქვს; მიჩემ. ვიუბნებ, ქმნილი სრული ვიუბნე ან ვიუბენ. აგრეთვე ლმობა აწმდგ. ვჰლმობ, ქმნ. სრული არა აქვს; მიჩემ. აწმდგ. ვილმობ, ქმნ. სრული ვილმე: თვით ვნებითი: აწმდგ. ველმი, ქმნილი სრული არ იხმარება. თვითვნებით მიჩემებითი. აწმდგ. მელმის, მელმა; ქმნილი სრული მლმობია.

ზმნანი: ა. დება, როდესაც იხმარება მოქმედებითად, მაშინ მიმოიხვრების კანონიერად: აწმდ. დავჰსდებ, ქმნ. სრ. დავჰსდე, 3 პირი დაჰსდო ან მდაბ. დადო, დაზდო: როდესაც იხმარება უმეშვეობითად მაშინ აწმდგ. დრო იქნება: ვჰსძევ (საღმრთო წერ. ვჰსძე), ჰსძევ, ჰსძევს, მდაბ. ძევს; ან ვჰსდვი, ჰსდვი, ჰსდვის, მდაბ. დვის; ქმნ. სრ. არა აქვს: ვნებითად: აწმდგ. ვიდვი, იდვი, იდვის; ვიდვით, იდვით, იდვიან; ქმნ. სრ. ვიდევ, იდევ, იდვა ან მდაბ. იდო; ქმნადი სათ. სქ. ვიდვე, იდვე, იდვეს, მდაბ. იდოს; ან ვჰდებივარ, დებიხარ, ჰსდებია; თვით ვნებითი: ვედვი, ედვი, ედვის; ქმნ. სრ. ვედევი, ედევი, ედვა; მიჩემებითად: ვიძევ, იძევ, იდო; ან მაძევს, გაძევს, აძევს; ან: მძევს, გძევს, ჰსძევს; ქმნილი სრული მდებია, გდებია, ჰსდებია; აგრეთვე, მიძევს, გიძევს, უძევს; ქმნ. სრ. მდებია; ამ სახისაგან ჰსწარმოებს: მამს, გაძს, აძს, ან მიძს, გიძს, უძს და სხ. მექონნი მხოლოდ აწმდგომისა დროისა და მისგან წარმოებულთა დროთა.

ბ. გება, როდესაც ნიშნავსა მაგიერის გარდახდასა ან აშენებასა, მაშინ მიმოიხვრების კანონიერად: აწმდგ.

' მსგავსად მიმოიხვრებიან:

| | | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| უწყება, | ვაუწყებ, | ვაუწყე, | მზობა, | ვუამზობ, | ვუამზე. |
| ყენება, | ვაყენებ, | ვაყენე, | დახევა, | დავჰხევ. | დავჰხიე, |
| ზანება, | ვაზანებ, | ვაზანე, | ტევა, | ვჰსტევ, | ვჰსტიე, |
| ზოძება, | ვუზოძებ, | —ძე, | რევა, | ვრევ. | ვრიე. |
| ქება, | ვაქებ, | ვაქე, | გაწევა, | გავსწევ. | გავჰსწიე, |
| წყება, | ვიწყებ, | ვიწყე, | მღჳრევა, | ვამღვრევ, | -რიე, |
| წყობა, | ვაწყობ, | ვაწყე, | ქნევა, | ვიქნევ. | ვიქნიე, |
| ცხობა, | ვაცხობ, | ვაცხე. | ქცევა, | ვაქცევ. | ვაქციე. |
| თბობა, | ვათბობ, | ვათბე, | ხმევა, | ვიხმევ. | ვიხმიე, |
| შრობა, | ვაშრობ, | ვაშრე, | ზნევა, | ვაზნევ, | ვაზნიე, |
| ქრობა, | ვაქრობ, | ვაქრე, | რყევა, | ვარყევ, | ვარყიე, |
| ლბობა, | ვალბობ, | ვალბე. | რჩევა, | ვარჩევ, | ვარჩიე. |

ვაგებ, ქმნ. სრული: ვაგე და სხვანი, რომელსაც ნიშნავს ლოდინსა, მაშინ აწმდგ. დროში იხმარება: ვჰგებ, ჰგებ, ჰგებს და სხ. მაგალ. მყოვარ ჟამ ვჰგებ, ე. ი. დიდხანს ველი, ისაია 5—4; 8—17; 1 კორინთ. 11—33; ქმნილი სრული დრო არა აქვს; ხ,—ყოფნასა მაშინ აწმდგ. დროში ითქმის ვჰგიებ, ქმნ. სრული ვჰგიე. ე. ი. ვარ, ვიმყოფები. ვეფხ. 86. თვითვნებითი ამისი, აწმდგ. ვეგები, ქმნილი სრული ვეგე; მიჩემებითად. ვუგებ, მაგალ იშნსა.

6. რომელნიმე ზმნანი, დაბოლოვებულნი ება, ობა ზედ, მესამე პირში ქმნილს სრულს დროისა სამზღ. სქესის ბოლოს მიიღებენ ავ მაგიერად ო, მაგალ. ვაპე, აპე, აპო და არა აპა; ქმნ. სრული სათ. სქ. მეპო და არა მეპა, ქმნადი, ვპპო; აგრეთვე ვაქე, აქე, აქო; დავჰსდე, დაჰსდე, დაჰსდო, მდაბ. დადო; ვათბე, ათბე, ათბო; ვჰსთმე, ჰსთმე, ჰსთმო (დაჰსთმო) და სხვანი.

მაგალითნი პირველის მიმოხვრისანი, საჴენი მეხუთე და მეექვსე.

**სახელ ზმნანი: მართვა, ბმა.**

საზღჳრებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმდგომი. | ვჰმართავ, | —ვთ, | ვაბამ, | —მთ. |
| | ჰმართავ, | —ვთ, | აბამ, | —მთ. |
| | ჰმართავს, | —თვენ, | აბამს, | —მენ. |
| ქმნ. უსრ. | ვჰმართავდი, | —ვდით, | ვაბამდი, | —დით. |
| | ჰმართავდი, | —ვდით, | აბამდი, | —დინ, |
| | ჰმართავდა, | —ვდნენ, | აბამდა. | —დნენ. |
| ქმნ. სრ. | ვჰმართე. | —თეთ, | ვაბი, | —ბით. |
| | ჰმართე, | —თეთ, | აბი, | —ბით. |
| | ჰმართა, | —თეს, | აბა, | —ბეს. |
| ქმნ. უუსრულ. | მიმართვია, | გვიმართვიათ, | მიბია, | გვიბიათ, |
| | ან მიმართავის, | გვიმართავსთ, | გიბია, | გიბათ. |
| | | | უბია, | უბმიათ. |
| ქმნ. | გიმართვია, | —ვიათ, | | |
| | უმართვია, | —ვიათ. | | |

სათუო სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმდგომი. | ვჰმართავდე, | —დეთ. | ვაბამდე. | —დეთ. |
| | ჰმართავდე, | —დეთ, | აბამდე, | —დეთ. |
| | ჰმართავდეს, | ჰმართავდენ, / —დიან, | აბამდეს, | —დენ, / —დიან. |
| ქმნ. სრ. | მემართა, | გვემ—რთათ, | მება, | გვებათ. |
| | გემართა, | —თათ, | გება, | გებათ. |
| | ემართა, | —თათ, | ება, | ებათ. |
| ქმნ. უუსრ. | მემართოს, | გვემ—თოსთ, | მებას, | გვებასთ. |
| | გემართოს, | გემართოსთ, | გებას, | გებასთ. |
| | ემართოს, | ემართოსთ, | ებას, | ებასთ. |
| ქმნადი. | ვჰმართო, | —თოთ, | ვაბა, | ვაბათ. |
| | ჰმართო, | —თოთ, | აბა, | აბათ. |
| | ჰმართოს, | —თონ, | აბას, | აბან. |

7. ზმნანი, დაბოლოვებულნი ჳა ზედ მიმოიხვრებიან, ვითარცა ზმნანი დაბოლოვებულნი ვა ზედ, აქა ჯერ არს შენიშნჳა რომელ ჳა, ჳჵ და ჳ შეიცვლებიან საზოგადო ლაპარაკში: პირველი ვა, მეორე ვე და მესავე ვი. მაგალ. სახელზმნა მახჳა ან მახვა, აწმდგ. ვჰმახჳ ან ვჰმახავ; ქმნ. უსრული: ვჰმახჳდი, ან ვჰმახავდი,—ხვიდი; ქმნილი სრული: ვჰმახჳჵ ან ვჰმახვე; ქმნ. უუსრ. მიმახვავს, ან მიმახვიეს; სათუო სქესი აწმდგომში ვჰმახჳდე ან ვჰმახავდე; ქმნ. სრული მემახჳა, ან მემახვა; ქმნ. უუსრულ. მემახჳოს, ან მემახვოს; ქმნადი ვჰმახჳო, ან ვჰმახვო. ამგვარს ზმნებსა ანტონი კათალიკოზი მიმოხვრის უკანონოდ, მაგალ. ციქჳა, ე. ი. ქადაგება, აწმდგ. ვჰსციქჳ; ქმნ. სრული ვჰსციქუდ, უნდა ვჰსციქვე; ქმნ. უუსრ. მიციქჳვეს, უნდა მიციქვიეს. სიტყვისაგან ციქჳა შეჰსდგება მოციქული. აგრეთვე ძარცჳა, აწმდგ. ვჰსძარცჳ, უნდა ვჰძარცავ; ცრემლვა, აწმდგ. ვჰსცრემლოი, უნდა ვჰსთრემლავ და სხვანი მრავალნი.

8. შემდგომნი ზმნანი, მეტადრე ერთ-მარცჳლოვანნი, დაბოლოვებელნი ვა ზედ აწმყო დროში დაბოლოვდებიან ვი ზედ და ქმნილს სრულს მიმოიხვრებიან კანონიერად;

უწყვა, ვიუწყი, ვიუწყე, ურვა, ვიურვი, ვიურვე, მწყსვა, ვჰმწყსი, ვჰმწყსე, შიშვა, ვიშიშვი, ვიშიშვე, ურვა, ვიურვი, ვიურვე, ყიდვა, ვიყიდი, ვიყიდე, წყურვა, ვიწყური; ვიწყურე, კვირვა, ვიკვირვი, ვიკვირვე.

9. ზმნანი: ა. ყვა საზღჳრ. სქ. აწმდგ. ვჰყვი, ჰყვი, ჰყვის, ვჰყვით, ჰყვით, ჰყვიან; ქმ. უსრული, ვჰყვიდი; ქმნ. სრული, ვჰყავ. ჰყავ, ჰყო; ვჰყვით, ჰყვით, ჰყვეს; ქმნ. უუსრულ. მიყვია, გიყვია, უყვია; გვიყვიათ, გიყვიათ, უყვიათ; სათუო სქ. აწმდგ. ვჰყვიდე; ქმნ. სრული: მეყო, გეყო, ეყო; გვეყოთ, გეყოთ, ეყოთ; ქმნ. უუსრ. მეყოს; ქმნადი. ვჰყო, ჰყო, ჰყოს; ვჰყოთ, ჰყოთ, ჰყონ; მიმღეობა არა აქვს; ვნებითი აწმდგ. ვიყვი, ქმნ. სრული ვიყავ; —ვი; ქმნადი ვიყო, იყო, იყოს; თვით ვნებითი: აწმდგ. ვეყვი. ქმნ. სრული ვეყავ; მიჩემებითად: აწმდგ. მეყვი. ქმნ. სრ. მეყავ; მიჩემებითი სახე აწმდგ. ვუყვი. ქმნ. სრული, ვუყავ, ეს ზმნა არ უნდა შეირიოს ზმნას თან ყოლა, მყავს, მყოლია.

### ბძანებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყ. | ჳმართე, | — თეთ, | აზი, | აზით. |
| | ჳმართოს, | — თონ, | აზას, | აზან. |
| ქმნადი. | ჳმართავდე, | — დეთ, | აზამდე, | — მდეთ. |
| | ჳმამართავდეს, | — დენ, | აზამდეს, | — მდენ. |
| აწმყ. | ნუ ჳმართავ, | ნუ ჳმართავთ, | ნუ აზამ, | ნუ აზამთ. |
| | ნუ ჳმართავს, | ნუ მართვენ, | ნუ აზამს, | ნუ აზმენ. |
| ქმნადი. | არა ჳმართო, | არა ჳმართოთ, | არ აზა, | არ აზათ. |
| | არ ჳმართოს, | არ მართონ, | არ აზას, | არ აზან. |

მიმღ. შემოქმ. აწმყო: მმართველი, მმართავი; მზმელი; ქმნადი: მმართი.

მიმღ. ვნებ. ქმნილი: მართული, ნამართი; ზმული, ნაზამი; ქმნ. სამართი, საზმელი.

### მსგავსად მიმოიხვრებიან.

| | | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| დამალვა, | დავჳმალავ, | — ლე; | რცყმა, | ვარცყამ, | — ყი, |
| კითხვა, | ვჳკითხავ, | — თხე; | სხმა, | ვჳსხამ, | — სხი, |
| ხედვა, | ვჳხედავ, | — დე; | რწყმა, | ვარწყამ, | — ყი, |
| ფიცვა, | ვჳფიცავ, | — ცე; | ცუმა, | ვაცვამ, | — ვი, |
| წირვა, | ვჳსწირავ, | — რე; | სუმა, | ვჳსვამ, | — ვი, |
| კერვა, | ვჳკერავ, | — რე; | აქუმა, | ავიქვამ, | — ვი, |
| შეხედვა, | შევხედავ, | — დე; | ხუმა, | ვიხვამ, | — ვი, |
| ქოლვა, | ვჳქოლავ, | — ლე; | რქუმა, | ვარქვამ, | — ვი, |
| ყიდვა, | ვჳყიდავ, | — დე. | ელმა, | ველმი, | არა აქვს. |

### მაგალითნი მეორის მიმოხვრისანი პირველი და მეორე სახე.

**სახელ-ზმნანი: თლა, მეზნა.**

### საზღვრებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყო. | ვჳსთლი, | — ლით, | ვჳსძეზნი, | — ნით. |
| | ჳსთლი, | — ლით, | ჳსძეზნი, | — ნით. |
| | ჳსთლის, | — ლიან, | ჳსძეზნის; | — ნიან. |
| ქმნ. უსრ. | ვჳსთლიდი, | — დით, | ვჳსძეზნიდი, | — დით. |
| | ჳსთლიდი, | — დით, | ჳსძეზნიდი, | — დით. |
| | ჳსთლიდი, | — დნენ, — დიან, | ჳსძეზნიდა, | — დნენ, — დიან. |
| ქმნ. სრ. | ვჳსთალე, | — ლეთ, | ვჳსძეზნე, | — ნეთ. |
| | ჳსთალე, | — ლეთ, | ჳსძეზნე, | — ნეთ. |
| | ჳსთალა, | — ლეს, | ჳსძეზნა, | — ნეს. |
| ქმნ. უუსრ. | მითლია, | გვითლია, | მიძეზნია, | გვიძეზნინიათ. |
| | გითლია, | გითლიათ, | გიძეზნია, | გიძეზნიათ. |
| | უთლია, | უთლიათ, | უძეზნია, | უძეზნიათ. |

### სათუო სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყო. | ვჳსთლიდე, | — დეთ, | ვჳსძეზნიდე, | — დეთ. |
| | ჳსთლიდე, | — დეთ, | ჳსძეზნიდე, | — დეთ. |
| | ჳსთლიდეს. | — დენ, | ჳსმეზნიდეს, | — დენ. |
| ქმნ. სრ. | მეთალა, | გვეთალათ, | მეძეზნა, | გვეძეზნათ. |
| | გეთალა, | — ლათ, | გეძეზნა, | გეძეზნათ. |
| | ეთალა, | — ლათ, | ეძეზნა, | ეძეზნათ. |
| ქმნ. უუსრ. | მეთალოს. | გვეთალოსთ, | მეძეზნოს, | გვეძეზნოსთ |
| | გეთალოს, | — სთ, | გეძეზნოს, | — სთ. |
| | ეთალოს, | — სთ, | ეძეზნოს, | — სთ. |

ზ. ყოფა აწმდგ. ვჳყოფ. ჳყოფ, ჳყოფს; ქმნ. სრული არა აქვს; ვნებითი აწმდგ. ვიყოფები, ქმნ. სრული არა აქვს; მიმღ. ქმნილი: ყოფილი, ნამყოფი; ქმნადი, ყოფადი, საყოფელი.

გ. სუა ჳნიშნავს სასოებასა ან ყოლასა; საზღურ. სქესი, აწმდგ. ვესვი, ესვი, ესვის; ვესვით, ესვით, ესვიან; ქმნ. უსრ. ვესვიდი; ქმ. სრული: ვესავ, ესავ, ესვა, ვესავით, ესავით, ესვნენ (საღუთო წერილში: ესვინ): ქმნ. უუსრ. მესვია (არ იხმარება); თუობითი სქ. აწმდგ. ვესვიდე: ქმნ. სრული. მესვა გესვა, ესვა; გვესვათ, გესვათ, ესვათ; საღუთო წერილში: მესვინ, გესვინ, ესვინ, მარკოზ. 12 — 6; ქმნ. უუსრულესი, მესვას; ქმნადი. ვესვა. ესვა. ესვას: გვესვათ, გესვათ: ესვან; მიჩემებითად, მივის, გივის, უვის; გვივისთ, გივისთ, უვისთ ან უვათ; მდაბ. უვა, უვათ; ე. ი. ჳყავს; ქმნ. უსრული: მივოდა, აწმდგ. სათ. სქეს. მივოდეს; სხვა დრონი არა აქვს.

დ. თქუმა, აწმდ. ვჳთქვამ. ქმნ. სრული ვჳსთქვი; მიმოიხვრების კანონიერად, გარნა მიჩემებ. ქმნადი საზღ. სქ. ითქმის ვიტყვი, იტყვი, იტყვის, ვიტყვით, იტყვით, იტყვიან; ან ვეტყვი, ეტყვი, ეტყვის: ქმნ. უსრ. ვიტყოდი, ვეტყოდი, აწმდ. სათუოს სქესისა ვიტყოდე ან ვეტყოდე; სხვა დრონი არა აქვს.

10. ზმნანი:

ა. გლა, ვჳგლი, ქმნილი სრული არა აქვს.

ბ. ვლა ან სვლა აქვს ორგვარი მიმოხვრა.

პირველი გვარი საზღ. სქ. აწმდგომი: ვვლი, ჳვლი, ჳვლის; ვვლით, ვლით, ჳვლიან; ქმნ. უსრ. ვვლიდი და სხ; ქმნ. სრული: ვვლე, ჳვლე. ჳვლო; ვვლეთ, ჳვლეთ, ვჳლეს. ქმნ. უუსრ. მივლია, გივლია, უვლია; გვივლიათ, გივლიათ, უვლიათ. სათ. სქესი, აწმდგ. ვვლიდე და სხ. ქმნ. სრული, მევლო და სხ; ქმნ. უსრ. მევლოს და სხ. ქმნადი, ვვლო, ჳვლო, ჳვლოს; ვვლოთ, ჳვლოთ, ჳვლონ. ბძან. სქ. ვლე, ვლოს, ვლეთ, ვლონ; ნუ ვლი, ნუ ვლის; ვლიდე და სხ.

მეორე გვარი საზღვ. სქ. ვალ, ხვალ, ვალს, ვალთ, ხვალთ, ვლენ ან ვლენან. ქმნ. უსრ. ვიდოდი, ხვიდოდი, ვიდოდა; ვიდოდით, ხვიდოდით, ვიდოდნენ: ან ვჳდიოდი, ჳდიოდი, ჳდიოდა; ვჳდიოდით, ჳდიოდით, ჳდიოდნენ, დიოდიან (მოდიოდა); ქმნ. სრული: ვედ, ხვედ, ვიდეს; ვედით, ხვედით, ვიდნენ (მოვედ); სათ. სქ. აწმდგ. ვიდოდე, ხვიდოდე, ვიდოდეს; ვიდოდეთ, ხვიდოდეთ, ვიდოდნენ ან ვდიოდე, ჳდიოდე, ჳდიოდეს; ვჳდიოდეთ, ჳდიოდეთ, ჳდიოდნენ; ქმნადი: ვიდე, ხვიდე, ვიდეს; ვიდეთ, ხვიდეთ. ვიდნენ; სხვა დრონი ვითარცა პირველი მაგალითი; ბძანებ. ხვიდე, ხვიდეს ან გვალე, მდაბ. გოლე; მიმღ. აწმდ. მავალი, მვლელი; ქმნილი: ვლილი, ნავალი, ქმნადი, სავალი, სავლელი.

შენიშნუა. ზმნა ვალ თანდებულითურთ თავს: აღ, ა, მო, ჩა და სხ. მესამე პირში აწმდგ. დრ. იხმარება შემოკლებითადცა, მაგალ: ავა, მოვა, ჩავა უნდა ავალს, მოვალს, ჩავალს; საღუთო წერილში აწმდგომსა და სხვათა დროთა აქვსთ შემდგომი სახე: აღვალნ, ნაცუ-

| | | | |
|---|---|---|---|
| ვჳსთალო, | — ლოთ, | ვჳსმეზნო, | — ნოთ. |
| ჳსთალო, | — ლოთ, | ჳსმეზნო, | — ნოთ. |
| ჳსთალოს, | — ლონ, | ჳსმეზნოს, | — ნონ. |

## ბძანებითი სქესი.

| | | | |
|---|---|---|---|
| ჳსთალე, | — ლეთ, | ჳსმეზნე, | — ზნეთ. |
| ჳსთალოს, | — ლონ, | ჳსმეზნოს, | — ზნონ. |
| ჳსთლიდე, | — დეთ, | ჳსმეზნიდე, | — დეთ. |
| ჳსთლიდეს, | — დენ, | ჳსმეზნიდეს, | — დენ. |
| ნუ ჳსთლი, | — ლით, | ნუ ჳსმეზნი, | — ნით. |
| ნუ ჳსთლის, | — ჳთლიან, | ნუ ჳმეზნის, | — ნიან. |
| არა ჳსთალო, | — ლოთ, | არა ჳსმეზნო, | — ნოთ. |
| არა ჳსთალოს, | — ლონ, | არა ჳსმეზნოს, | — ნონ. |

მიმღ. შემოქ. აწმყ. მთლელი, მმეზნელი; ქმნადი, — მმეზნი.

მიმღ. ვნებ, თლილი, ნათალი; მეზნილი, ნამეზნი; ქმნ. სათლელი, თლადი; სამეზნი, მეზნადი.

## მსგავსად მიმოიხვრებიან.

| | | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| გაზრა, | გავუზრი, | გავუზარე, | თითხნა, | ვჳსთითნი, | — ნე, |
| სჯა, | ვჳსჯი, | ვჳსაჯე, | მოწევნა, | მოვჳსწევნი, | -ნე, |
| ცდა, | ვჳსცდი, | ვჳსცადე, | ლოღნა | ვლოღნი, | — ნე, |
| დაგვა, | დავჳგვი, | დავჳგავე, | წვართნა, | ვჳსწვართნი, | -ნე, |
| მოგვრა, | მოვჳგვრი, | -გვარე, | ჯობნა | ვჳსჯობნი, | — ნე, |
| გაჩრა, | გავჳსჩრი, | გავჳსჩარე, | პოვნა, | ვიპოვნი, | — ნე, |
| წვდა, | ვიწვდი, | ვიწვადე, | ან პოვნა, | ვიპოვი, | — ვე, |
| ცვლა, | ვჳსცვლი, | ვჳსცვალე, | ფხაჭნა, | ვჳფხაჭნი, | — ნე, |
| ლჳწა, | ვილვწი, | ვილვაწე, | შოვნა, | ვიშოვნი, | — ნე, |
| ყრა, | ვჳყრი, | ვჳყარე, | ან შოვნა, | ვიშოვი, | — ვე, |
| რჯა, | ვჳრჯი, | ვჳსარჯე, | კორტნა, | ვჳკორტნი, | — ნე, |
| ხდა, | ვჳხდი, | ვჳხადე, | ლოშნა, | ვჳლოშნი, | — ნე, |
| შლა, | ვაშლი, | ვჳშალე, | ყოვნა, | ვჳყონი, | — ნე, |
| ზრდა, | ვჳზრდი, | ვჳზარდე, | ხვეწნა, | ვჳხვეწნი, | — ნე, |
| წვრთა, | ვჳწვრთი, | ვჳწვართე, | წმენდა, | ვჳწმენდ, | -მინდე. |

ლად აღვლენ; აღვედინ, ნაცჳლად აღვიდნენ, მოვიდიან ნაცჳლად მოდიან და სხვანი.

ვნებითად ზმნა ვალ იხმარება სამ სახედ.

პირველი სახე, საზღ. სქ. აწმყ. ვივლი, ივლი, ივლის, ვივლით, ივლით, ივლიან; ქმნ. უსრული ვივლიდი; ქმნ. სრული არა აქვს; ქმნ. უუსრ. ვლილვიყავ: სათ. სქ. აწმყ. ვივლიდე; ქმნ. სრული; ვლილვიყო; ქმნადი არა აქვს.

მეორე სახე, საზღჳრ. სქ. აწმყ. ვიარები; ქმნ. უსრ. ვიარებოდი; ქმნ. სრული: ვიარე; ქმნ. უუსრ. მიარია; სათუო სქესი, აწმყ. ვიარებოდე; ქმნ. სრული მეარა, ქმნ. უუსრ. მეაროს; ქმნადი: ვიარო; ბძან, აწმყ. იარე, იაროს; იარეთ, იარონ; ქმნადი. იარებოდე; მიმღ. აწმ. რებული, ქმნადი: საარებელი.

მესამე სახე აწმყ. ვჳდივარ, ჳდიხარ, დის (დადის); ვჳდივართ, დიხართ, დიან (დადიან); ქმ. უსრ. ვჳდიოდი, სხვა დრონი არა აქვს.

თანდებულითურთ თავს ზმნა ვალ მიმოიხვრებ შემდგომ გვარად.

აწმყ. საზღვრ. სქ. მოვალ, მოხვალ, მოვალს, მდაბ. მოვა; მოვალთ, მოხვალთ, მოვლენ. ქმნილი უსრული: მოვიდოდი, მოხვიდოდი, მოვიდოდა; მოვიდოდით, მოხვიდოდით, მოდიდოდნენ. ქმნ. სრული: მოვედ, მოხვედ, მოვიდა, მოვედით, მოხვედით, მოვიდნენ. აწმყ. სათ. სქ. მოვიდოდე, მოხვიდოდე, მოვიდოდეს; და სხ. ქმნადი. მოვიდე, მოხვიდე, მოვიდეს; და სხ. სხვადრონი არა აქვს; ბძან. სქ. მოვედ, მდაბ. მოდი, ან მოვიდეს; მოდით, მოვიდნენ; ქმნადი: მოხვიდოდე, მოვიდოდეს; მოხვიდოდეთ, მოვიდოდნენ.

მიჩემებითი სახე: საზღჳრ. სქ. აწმყ. ვუვლი, უვლი, უვლის; ვუვლით, უვლით, უვლიან. ქმნ. უსრული. ვუვლიდი, უვლიდი, —და; და სხ. სათ: სქ. აწმყ. ვუვლიდე: თანდებულითურთ თავს, საზღვ. სქ. ავუვალ, აუხვალ, აუვალს (მდაბ. აუვა), ავუვალთ, აუხვალთ, აუვლენ; ქმნ. უსრული: ავუვიდოდი, აუხვიდოდი, აუვიდოდა და სხ. ქმნ. სრული: ავუვედ. აუხვედ, აუვიდეს და სხ. სათ. სქ. აწმყობში: აუვიდე, აუხვიდე, აუვიდეს, და სხ; სხვადრონ არა აქვს. ნაცვალსახელითურთ თავს მ. საზღ. სქესი, აწმყ. ამივა, აგივა, აუვა; აგვივათ, აგივათ, აუვათ; ქმნ. უსრ. ამივიდა, აგივდა, აუვიდა, აგვივიდათ, აგივიდათ, აუვიდათ; სათ. სქ. აწმყ. ამივიდეს და სხ. სხვა დრონი არა აქვს. მარტვად აწმყ. მივა, გივა, უვა, გვივათ, გივათ, უვათ, ქმნ. უსრ. მივოდა და სხ. ნიშნავს მყავს, მაქვს.

თვითვნებითად ზმნა ვალ იხმარება კანონიერად საზღვრ. სქ. აწმყ. ვევლები ქმნ. უსრ. ვევლებოდი; ქმნ. სრული ვევლე: სათ. სქ. აწმყ. ვევლებოდე; ქმნადი, ვევლო, სხვა დრონი არა აქვს.

დ. ლოდნა, აწმყ. საზღ. სქ. ველი, ელი, ელის და სხვ. ქმნ. უსრული, ველოდი; ქმნ. სრული არა აქვს; ქმ. უუსრულესი, მილოდნია; აწმყ. სათ. სქ. ველოდე; ქმნ. სრული მელოდა, ქმნ. უუსრ. მელოდეს: ვნებითი ვილოდები, — დე; თვითვნებ. ველოდები, — დე.

ე. ცოდნა, საზღ. სქ. აწმყ. ვიცი, ქმნ. უსრ. ვიცოდი; სათ. სქ. აწმყ. ვიცოდე. ვნებითი ვჳსცოდნი ვარ; ქმნ. უსრული, ვჳსცოდნოდი; ან მცოდნია, მცოდნოდა, ან მცოდნოდეს; თვითვნ. მეცოდნება, — დნა.

## მაგალითნი მეორის მიმოხვრისა, სახე მესამე და მეოთხე.

**ნაჴელი ზმნა: სურვილი, ბრძოლა.**

### საზღურებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყო. | ვისურვი, | — რვით, | ვიბრძვი, | — ვით. |
| | ისურვი, | — რვით, | იბრძვი, | — ვით. |
| | ისურვის, | — რვიან, | იბრძვის, | — ვიან. |
| ქმნ. უსრ. | ვისურვოდი, | — დით, | ვიბრძოდი, | — დით. |
| | ისურვოდი, | — დით. | იბრძოდი, | — დით. |
| | ისურვოდა, | — დნენ, | იბრძოდა, | — დნენ. |
| ქმნ. სრ. | ვისურვე, | — ვეთ, | ვიბრძოლე, | — ლეთ. |
| | ისურვე, | — ვეთ, | იბრძოლე. | — ლეთ. |
| | ისურვა, | — ვეს, | იბრძოლა, | — ლეს. |
| ქმნ. უსრულ. | მისურვია, | გვი—ვიათ, | მიბრძოლია, | გვი-ლიათ. |
| | გისურვია, | — ვიათ, | გიბრძოლია, | — ლიათ. |
| | უსურვია, | — ვიათ, | უბრძოლია, | — ლიათ. |

### სათუო სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყო. | ვისურვიდე, | — დეთ, | ვიბრძოდე, | — დეთ. |
| | ისურვიდე. | — დეთ, | იბრძოდე, | — დეთ. |
| | ისურვიდეს, | — დენ, | იბრძოდეს, | — დენ. |
| ქმნ. სრ. | მესურვა, | გვესურვათ, | მებრძოლა, | გვე-ლათ. |
| | გესურვა, | — ვათ, | გებრძოლა, | — ლათ. |
| | ესურვა, | — ვათ, | ებრძოლა, | — ლათ. |
| ქმნ. უსრულ. | მესურვოს, | გვესურვოსთ, | მებრძოლოს, | გვე-ლოსთ. |
| | გესურვოს, | — სთ, | გებრძოლოს, | — სთ. |
| | ესურვოს, | — სთ, | ებრძოლოს, | — სთ. |
| ქმნადი. | ვისურვო, | — ვოთ, | ვიბრძოლო, | — ლოთ. |
| | ისურვო, | — ვოთ, | იბრძოლო, | — ლოთ. |
| | ისურვოს, | — ვონ, | იბრძოლოს, | — ლონ. |

### ბძანებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყო. | ისურვე, | — ვეთ, | იბრძოლე, | — ლეთ. |
| | ისურვოს, | — ვონ, | იბრძოლოს, | — ლონ. |
| ქმნადი. | ისურვიდე, | — დეთ, | იბრძოდე, | — დეთ. |
| | ისურიდეს, | — დენ, | იბრძოდეს, | — დენ. |

### ნუ ისურვი; არ ისროლოს.

მიმღ. შემოქმ. აწმღგ. მსურველი, მბრძოლელი; ქმნადი, მსური, მბრძოლი.

მიმღ. ვნებ. ქმნილი: სურვილი; ბრძოლილი, ნაბრძოლი; ქმნადი სასურველი, საბრძოლველი.

### მსგავსად მიმოიხვრებიან:

ბზუვილი, ვიბზუვი, — ვე, რჩოლა, ვერჩი, — ჩოლე,
ხადილი, ვჰხადი, — დე, სროლა, ვისვრი, — როლე.
წადილი, ვიწადი, — დე, თრთოლა, ვჰსთრთი, -თოლე.
ყვირილი, ვიყვირი, — რე,
წყევლა, ვჰსწყევლი, -ლე,
სწავლა, ვასწავლი, -ვლე,

11. ზმნანი, დაბოლოვებულნი ლი, ოლა ზედ, დაწყებულნი ნაცვალსახელითა ვჰ, ხსენებულთ გარდა არ იხმარებიან ქმნილს სრულს დროში. ცბოლა, ვჰსცბი; წთოლა, ვჰსწთი; რბოლა, ვჰრბი; ფუვილი, ვჰფუვი; ჩხავილი ვჰსჩხავი; წივილი ვჰსწივი; ჭყავილი, ვჰსჭყივი; ქუხილი, ვჰქუხ; შუვილი, ვჰშუვი, ბლავილი, ვჰბლავი; ჟივილი, ვჰჟივი; ყვავილი, ვჰყვავი; ბზუვილი, ვჰბზუვი; ტყუვილი, ვჰსტყუვი; ქროლა, ვჰქრი; დუღილი, ვჰდუღ; ტკივილი, ვჰსტკივი; სურვილი, ვჰსური; ყვირილი, ვჰყვირი; კივილი, ვჰკივი; თრთოლა, ვჰსთრთი; კმოლა, ვჰკმი. ამ ზმნათა ხმარებულთა ვნებთად ან თვითვნებითად აქვსთ ქმნილისრული: მაგალ. ვიდუღვი, ვიდუღე; ვიქუსი, — ხე: ვისურვი, ვისურვე; ვიბზუვი, ვიბზუვე; ვეწუურვი, — ვე.

12. შემდგომნი ზმნანი პირველისა და მეორის მიმოხვრისა სამზღურ. სქესში ქმნილს სრულს დროში უკანასკნელის წინა მარცვალში მიიღებენ ჩართულს ა, ე, ან დაბოლოვდებიან ვი ზედ.

ა. ცნობა, აწმღ. ვჰსცნობ, ქმნ. სრული ვჰსცან, 3 პირი ჰსცნა, ქმნადი სათ. სქ. ვჰსცნა, პყრობა, ვიპყრობ, ვიპყარ, იპყრა; ვიპყრა; სწრობა, ვუსწრობ, ვუსწარ, ვუსწრა; თხრობა, ვუთხრობ, ვუთხარ, 3 პ. უთხრა, ქმნადი ვუთხრა. ხნვა, ვჰხნავ, ვჰხან, 3 პ. ჰხნა, ქმნადი: ვჰხნა. კრვა, ვჰკრავ, ვჰკარ; ჰკრა. ვჰკრა; დაფლვა, დავჰფლავ, — ფალ; დაჰფლა, დავჰფლა. მოსრვა, მოვჰსრავ, მოვჰსარ; მოცდა, მოვიცდი, მოვიცადე; ბძან. მოიცადე, მდაბ. მოიცა, დაიცა; მოკლვა, მოკჰკლავ, მოვჰკალ, მოვჰკლა. ყვა, ვჰყვ, ვჰყავ; ჰყო; ვჰყო; ძრვა, ვჰსძრავ, ვჰსძარ. ქმნადი, ვჰსძრა. ჭმევა, ვაჭმევ, ვაჭამე.

ბ. კლება, ვაკლებ, ვაკელ; ვაკლო; მცნება, ვამცნებ, — ცენ, — ცნო. შეძლება, შევიძლებ, — ძელ, შევიძლო; წაქცევა, წავაქცევ, — ქციე არის კანონიერი, გარნა წაქცევა, წავიქცევი, — ქეც; დაცვა, დავიცვავ. — ცევ. ცხრობა, ვაცხრობ, ცხვერ; უბნობა, ვიუბნებ, — ბენ. ფხვნა, ვჰფხვნი, — ხვენ; ხჳნა, ვიხვნი, ვჰხვენ. ქმნა, ვჰქმნი, ვჰქმენ, ჰქმნა, ვჰქნა; მოქნა, მოვჰქნი, მოვჰქენ. რყჳნა, ვჰრყჳნი, ვჰრყვენ; ძლჳნა, ვუძლვნი, ვუძლვენ. ხრწნა, ვჰხრწნი, ვჰხრწენ; წოლა, ვიწვი, ვიწევ: ყვნა, ვჰყვნი, ვჰყვენ, ხსნა, ვიხსნი. ვიხსენ; იხსნა, ვიხსნა; ძლოლა, ვუძლვი, — ძელ. ფრჩვნა, ვჰფრჩვნი, ვჰფრვენ; სკჳნა ვჰსკჳნი, ვჰსკვენ. რცხვენა, ვირცხვნი, -ხვენ; ჭრა, ვჰსჭრი, — ჭერ; ვჰსჭრა. ცრა, ვჰსცრი, ვჰსცერ; ფშვა, ვჰფშვი, — შევ, ვჰფშვა; შვა, ვჰშვი, ვჰშევ.

გ. დაწვა, დავჰწვავ, — წვი, 3 პ. დაჰსწვა, ქმნადი, დავჰსწვა. დაცვა, დავიცავ, დავიცვი; ხვება, ვიხვებ, ვიხვი. რთმევა, ვართმევ, -თვი; რქმევა, ვარქმევ, ვარქვი. გაშვება, გავუშვებ, -შვი; სმევა, ვასმევ, ვასვი. ცმევა, ვაცმევ, ვაცვი; ეჭჳა, ვეჭჳ, ვეჭვი. რგვა, ვჰრგავ, ვჰრგი, 3 პ. ჰრგა, ქმნადი, ვჰრგა. ქცევა, ვაქცევ, ვაქციე; გარნა ვიქცევი, ვიქეც.

13. ზმნათა:

1. მახსან მახჳმს, ან მიხმს, ე. ი. მაქვს არა აქვს ქმნილი უუსრულესი.

2. მგავა, გგავა ე. ი. რა გენაღულება.

3. გვალე, მდაბ. გოლე, ე. ი. იარე იხმარება მხოლოდ ბრძან. სქესში.

## მაგალითნი მესამის მიმოხვრისა, სახე პირველი და მეორე.

**სახელზმნა: რწმენა; სიხარული.**

### საზღვრებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყო. | მრწამს, | გვრწამსთ, | მიხარიან, | გვიხარიანთ. |
| | გრწამს, | — მსთ, | გიხარია, | — ანთ. |
| | ჰსწამს, | — მსთ, | უხარიან, | — ანთ. |
| ქმნ. უსრული. | მრწამდის, | გვრწამდისთ, | მიხაროდის, | გვიხაროდისთ. |
| | გრწამდის, | — დისთ, | გიხაროდის, | — დისთ. |
| | ჰრწამდის, | — დისთ. | უხაროდის, | — დისთ. |
| ქმნ. სრული. | მრწამდა, | გვრწამდათ, | მიხაროდა, | გვისაროდათ. |
| | გრწამდა, | — დათ, | გიხაროდა, | — დათ. |
| | ჰრწამდა, | — დათ, | უხაროდა. | — დათ. |
| ქმნ. უუსრ. | მრწამებია, | გვრწამებიათ, | მხარებია, | გვხარებიათ. |
| | გრწამებია, | — ბიათ, | გხარებია, | — ბიათ. |
| | ჰრწამებია. | — ბიათ, | ჰხარებია, | — ბიათ. |

### სათუო სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყო. | მრწამდეს, | გვრწამდესთ. | მიხაროდეს. | გვიხაროდესთ. |
| | გრწამდეს, | — დესთ, | გიხაროდეს. | — დესთ. |
| | ჰრწამდეს, | — დესთ, | უხაროდეს, | — დესთ. |
| ქმნილი სრ. | მრწამებოდა, | გვრწამებოდათ, | მხარებოდა, | გვხარებოდათ. |
| | გრწამებოდა, | — დათ, | გხარებოდა, | — დათ. |
| | ჰრწამებოდა, | — დათ, | ჰხარებოდა, | — დათ. |
| ქმნ. უუსრ. | მრწამებოდეს. | გვ—დესთ, | მხარებოდეს, | გვხარებოდესთ. |
| | გრწამებოდეს, | — დესთ, | გხარებოდეს, | — სთ. |
| | ჰრწამებოდეს, | — დესთ, | ხარებოდეს, | — სთ. |
| ქმნადი. | მრწამდე, | გვრწამდესთ, | მიხაროდე. | გვიხაროდეთ. |
| | გრწამდე. | — დესთ. | გიხაროდე. | — დეთ. |
| | ჰრწამდე. | — დესთ, | უხაროდე. | — დეთ. |

### ბძანებითი სქესი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აწმყო. | გრწამდეს, | — დეთ, | გიხაროდეს, | — სთ. |
| | ჰრწამდეს, | ჰრწამდესთ, | უხაროდეს | — სთ. |
| ქმნადი. | ნუ გრწამს, | არ გრწამდეს, | ნუ გიხარიან, | არ გიხაროდეს. |
| | ნუ ჰრწამს, | არა ჰსწამდეს, | ნუ უხარიან, | არ უხაროდეს, |

მიმღ. შემოქმ. აწმყ. მრწმენელი; ქმნადი. მრწმენი. მიმღ. ვნებ. ქმნილი, წამებული, ნაწამი.

### ქმნადი, სარწმუნო, რწმუნებადი.

#### მსგავსად მიმოიხვრებიან.

რქმევა, მრქვიან, მრქმევია, შინვა, მეშინიან, მშინებია, ხსოვნა, მახსოვს, მხსოვებია, ჯდომა, მიზის, მჯდომია, ქნა, მაქვს, მქონებია, ხჭმა, მიხვამს, მიხუმია, რწმენა, მრწმენა, -წმუნებია, ნდომა, მინდა, მნდომია.

14. ზმნანი:

ა. ჯდომა ან სხდომა, საზღვრ. სქ. აწმყ. ვჰზი, ჰზი, ჰზის; მრავლობითი: ვჰსხედვართ, ჰსხედხართ, ჰსხედან, (სხენან. მაც. 11—15; ლუკა 1—19), ან ჰზიან; ქმნ. უსრული. ვჰსჯდი, ჰსჯდი, ჰსჯდა; ვჰსჯდით, ჰსჯდით, ჰსჯდნენ, ან ვჰსხედით, ჰსხედით, ჰსხდნენ; ქმნ. სრული: ვჰსჯედ, ჰსჯედ, ჰსჯდა, ვჰსჯედით, ჰსჯედით, ჰჯდიან; ქმნ. უუსრულესი: ჯდომილ-ვარ, —ხარ, —არს; ან სხდომილ-ვართ, —ხართ, —არიან; სათუო სქესი, აწმყ. და ქმნადი: ვჰსჯდე, ჰსჯდე, ჰსჯდეს; ვჰსჯდეთ, ჰსჯდეთ, ჰსჯდენ, ან ვჰსხდეთ, ჰსხდეთ, ჰსხდენ; ქმნ. სრული: ჯდომილ ვიყო, -იყო, იყოს და სხ. ბძანებითი აწმყ. ჰსჯედ, ჰსჯდეს; ჰსჯდეთ, ჰსჯდენ, ნუ ჰზიხარ, ნუ სხედხართ, ნუ ჰსხედან, ნუ ჰზიან; ქმხადი: ჰსჯდე, —დეს; ჰსჯედით, ჰსჯდნენ; არა ჰჯდე, არა ჰსჯდეს; არა ჰსჯდეთ, არა ჰსჯდენ. მიმღ. მოქმ. აწმყ. მჯდომელი, ქმნადი მჯდომი მსხდარი, ვნებითი ქმნილი, ჯდომილი, ნაჯდომი; ქმნადი, საჯდომი. ვნებითი სახე, საზღ. სქ. აწმყ. ვიჯდები, იჯდები, —ბა; ვიჯდებით, იჯდებით, იჯდებიან, ან ვისხედით, ისხდებით, —ბიან; ქმნ. უსრული: ვიჯდებოდი, ქმნ. სრული: ვიჯედ, იჯედ, იჯდა, ვისხედით, ისხედით, ისხდნენ; მდაბ. ვიჯექ, იჯექ, იჯდა, ვიჯექით, იჯექით, იჯდნენ. ქმნ. უუსრულ.: ჯდომილვარ; სათუო სქ. აწმყ. ვიჯდებოდე, იჯდებოდე, იჯდებოდეს; ვისხდებოდეთ, ისხდებოდეთ, —დენ. ქმნ. სრ. ჯდომილვიყავ; ქმნ. უუსრ. ჯდომილვიყო; ქმნადი. ვიჯდე, იჯდე, იჯდეს; ვიჯდეთ, იჯდეთ, იჯდნენ; ბძან. იჯედ, იჯდეს; იჯდეთ. იჯდენ; ან იჯექ, იჯექით; და სხვანი. მიჩემებითი პირველი სახე. აწმყ. ვუზი. ქმნ. სრ. ვუჯედ. მდაბ. ვუჯექ. მეორე სახე აწმყ. მაზის, გაზის, აზის; გვაზისთ, გაზისთ, აზისთ; ან მაჯდის. ქმნ. სრული. მაჯედ, ან მაჯექ; ქმნ. უუსრ. მჯდომია; მესამე სახე: აწმყ. მიზის, გიზის, უზის, გვიზისთ, გიზისთ, უზისთ. ქმნ. მიჯდა; ქმნ. უუსრ. მჯდომია, ვნებით დაწყებითი: აწმყ. დავსჯდები, ქმნ. სრული, დავჰსჯედ და სხ.

ბ. დგომა, საზღ. სქ. ვჰსდგა, ჰსდგა, ჰსდგას ან ვდგი, ჰსდგი, ჰსდგის; ან ვჰსდგევარ, დგეხარ, დგას; ვჰდგევართ, დგეხართ, დგანან. ქმნ. უსრ. ვჰსდგიდი; ქმნ. სრ. ვჰდეგ, ჰსდეგ, ჰსდგა; ვჰდეგით, ჰსდეგით, ჰსდგნენ; (მდაბ. ვჰსდექ); ქმ. უუსრულ: დგომილ ვიყავ; სათუო სქესი: ვჰსდგიდე; ქმნ. სრული დგომილ ვიყო, ქმნადი, ვჰსდგე; ბძან. აწმყო ჰსდეგ; ქმნადი ჰსდგიდე; მიმღეობა აწმყ. მდგომარე, ქმნადი მდგომი; ქმნილი დგომილი, ნადგომი, ქმნადი, სადგომი, დგომადი. ვნებითი სახე აწმყ. ვიდგები. ქმნილი ვიდეგ, მდაბ. ვიდექ და სხ. ვნებით დაწყებითი აწმყ. ვჰსდგები. ქმნილი სრ. ვჰსდეგ. მდაბ. ვდექ; მიჩემებ. აწმყ. მადგას, ქმნ. სრ. მდგომია.

14. ზმნა: ვარ, ხარ, არს; ვართ, ხართ, არიან იხმარება მხოლოდ აწმყოს დროში, სხვა დროებს მიმოხვრისათვის ივასხებს ვნებითის ზმნისაგან ყოფა ან ყვა, ქმნ. უსრ. ვიყოფოდი; ქმნ. სრული, ვიყავ; ქმნ. უუსრ. ყოფილ-ვიყავ; სათუოს სქესი აწმყ. ვიყოფოდე, ქმნილი სრული: ყოფილვიყო; ქმნადი ვიყოფოდე. ნ. ზმნანი ყვა, ყოფა. ძანურს ენაში იპოვება ქმნილი უსრული; ვორდი.

ლამა, აწმყ. ვლამი, ქმნ. უსრ. ვჰლამოდი, ქმნ. სრ. ვლამე; აწმყ. სათ. სქ. ვლამოდე, სხვა დრონი არა აქვს.

## მიმოხვრა ზმნათა: სხმით გარდასვლითთა, მრჩობლ-სხმით-გარდასვლითთა, ვნებითთა, თვით ვნებითთა, ვნებით დაწყებითთა და მიჩემებითთა·

**§ 29.** ჩვენებული სამის მიმოხვრის გარდა, თვითოეულსა ზმნასა აქვს შემდგომნი სახენი:

1. სხმით-გარდასვლითნი, რომელნიც არიან ორგვარნი; პირველი მიიღებს ბოლოს მარცვალსა ინებ და მეორე ებ; ორთავე გვართა თავს უზისთ ნაცვალსახელი ვა. მაგალ. საზოგადოდ ითქმის შენება, წერა; ბრძოლა, ცირილი; სხმით გარდასვლითად: შენებინება, წერინება, ან ბრძოლება, ცირება. ამ სახის ზმნები მიმოიხვრებიან კანონიერად, ვითარცა მარტივნი ზმნანი, დაბოლოვებულნი ება ზედ. მაგალ. საზღვ. სქესი აწმდგ. ვაწერინებ ან ვაცირებ; ქმნ. უსრული: ვაწერინებდი, ვაცირებდი; ქმნ. სრული: ვაწერინე, ვაცირე; ქმნ. უუსრ. მიწერინებია ან მიცირებია; სათუო სქესი აწმდგ. ვაწერინებდე; ვაცირებდე; ქმნ. სრული, მეწერინებინა: მეცირებინა; ქმნადი, ვაწერინო, ვაცირო და სხვანი.

2. მრჩობლ-სხმით გარდასვლითნი ჰსწარმოებენ მარტივთა ზმნათაგან დამატებითა ბოლოს ინებინები, თავს უზისთ ნაცვალ-სახელი ვა; მაგალ. წერა, ბრძოლა, მრჩობლ-სხმით გარდასვლითად: წერინებინება, ბრძოლებინება; ამ სახის ზმნები მიმოიხვრებიან, ვითარცა ზმნანი დაბოლოვებულნი ება ზედ; მაგალ: აწმდ. ვაწერინებინებ, ვაბრძოლინებინებ ქმნ. სრულა: ვაწერინებინე, ვაბრძოლებინებინე და სხვანი.

3. ვნებითნი ზმნანი არიან ორგვარნი, პირველსა გვარსა თავს უზისთ ნაცვალსახელი ვი და ბოლოს ი, ვი, ები და ქმნილს დროში მიიღებენ იმავე დაბოლოვებასა, რომელიცა აქვსთ მოქმედებითთა დ უმეშვეობითთა მარტივთა ზმნათა, რომლისაგანაც ჰსწარმოებენ. ქმნილი უუსრულესი საზღ. სქ. და ქმნილი სრული და უუსრულესი სათუოს სქ. შეჰსდგებიან ქმნილის ვნებითის მიმღეობისაგან ბოლოს მომატებითა არსებითის ზმნისა ვარ, ვიყავ, ვიყო, მაგალ. გათლა, საზღჳრ. სქ. აწმდგ. გავითლები, ქმნ. უსრ. გავითლებოდი, ქმნ. სრულ. გავითალე, ქმნ. უუსრ. გათლილ ვარ ან გათლილ ვიყავ; სათუო სქესი, აწმდგ. გავითლებოდე, ქმნადი: გავითალო; ქმნ. სრული: გათლილ ვიყო; ქმნ. უუსრ. გათლილ ყოფილ ვიყო; მიმღ. ქმნილი გათლილი, განათალი; ქმნადი: გასათლელი. მეორე გვარი მიმოხვრა ვნებითთა ზმნათა შეჰსდგების ზმნათაგან რომელთაც თავს უზისთ ნაცვალსახელი ვჰ და ბოლოს არსებითი ზმნა ვარ. მაგალ: საზღ. აწმდგ. ვჰსწერი ვარ, ჰსწერიხარ, ჰსწერია; ვჰსწერივართ, ჰსწერიხართ, ჰსწერიან; ქმნ. უსრული: ვჰსწეროდი, ჰსწეროდი, — და; ვჰსწეროდით, ჰსწეროდით, —დნენ; სათ. სქ. აწმდგ. ვჰსწეროდე და სხვანი, სხვა დრონი არა აქვსთ. მსგავსად მიმოიხვრებიან: ვჰქუხვარ, ვჰღირვარ, ვჰყოლივარ, ვჰდუღვარ, ვჰყარვარ, ვჰსჯობივარ; ვჰსჯერვარ, ვრჩომივარ, ვნდომივარ, გამოვჰკიდებივარ, ვჰსწოლივარ, ვჰსჩანვარ, და სხვანი.

4. თვითვნებითნი ზმნანი, წყებულნი ნაცვალსახელითა ვე და ბოლოს მექონნი: ი, ვი; ები, ქმნილს სრულს დროში მიიღებენ იმავე დაბოლოვებასა მოქმედებითა და უმეშვეობითთა მარტივთა ზმნათა, რომლისაგანაც ჰწარმოებენ და არა აქვსთ დრონი საზღჳრ. სქესისა ქმნ. უუსრულესი და სათუოს სქესისა: ქმნ. სრული და უუსრულესი, მაგალ. სახელზმნა: ცდა, საზღ. სქ. აწმდ. ვეცდები, ეცდები, ეცდება; ვეცდებით, ეცდებით, — ბიან; ქმნ. უსრ. ვეცდებოდი; ქმნ. სრული: ვეცადე, ეცადე, ეცადა; ვეცადეთ, ეცადეთ, ეცადნენ; სათ. სქ. აწმდ. ვეცდებოდე; ქმნადი: ვეცადო, ეცადო, ეცადოს; ვეცადოთ, ეცადოთ, ეცადონ. აგრეთვე აქვსთ მნიშვნელობა თვითვნებითთა ზმნათა მოქმედებითთა და უმეშვებითთა, როდესაც თავს უზისთ ნაცვალსახელი თავი, მაგალ. თავსვიდებ, თავზედ ვიდებ; თავს შევახეთქ. თავს ვიმართლებ. ამგვარნი ზმნები მიმოიხვრებიან, ვითარცა მარტვნი ზმნანი,

მსგავსად მიმოიხვრებიან: ვერეკები, —კე; ვეომები, -მე; ვეწყინები, -ნე: ვებანები, -ნე; ვებრძოლები, —ლე; მოვეპყრობი, მოვეპყარ; ვექმნები, ვექმენ; ვეყვი, ვეყავ·

5. ვნებით დაწყებითნი ზმნანი ან ჰსწარმოებენ მოქმედებითთა ან უმეშვეობითთა ზმნათაგან ან აქვსთ თავისი საკუთარი სახელზმნა, დაბოლოვებული ომა ზედ. ორისავე სახეში იწყებიან ნაცვალსახელითა ვჰ და დაბოლოვდებიან მარცვლებზედ: ები ან დები, არა აქვს დრონი: საზღ. სქ. ქმნ. უსრულესი და სათუოს სქესისა: ქმნ. სრული და უუსრულესი. მაგალ. შენება საზღვრ. სქ. აწმდგ. ავჰშენდები, აშენდები, — ბა; ავჰშენდებით, აშენდებით, — ბიან; ქმნ. უსრული: ავჰშენდებოდი: ქმნ. სრული: ავშენდი, აშენდი, — და; ავჰშენდით, აშენდით, აშენდნენ; სათ. სქ. აწმდგ. ავშენდებოდე; ქმნადი: ავჰშენდე, აშენდე, აშენდეს; ავჰშენდეთ, აშენდეთ. აშენდენ. გასქდომა, საზღჳრ. აწმდგ. გავჰსქდები, ქმნ. უსრ. გავჰსქდებოდი; ქმნ. სრული, გავჰსქდი, გაჰსქდი, გაჰსქდა; სათ. სქ. აწმდგომი: გავჰსქდებოდე; ქმნადი, გავჰსქდე.

შენიშნჳა: რომელნიმე ზმნები დაბოლოვებულნი ომა ზედ, ქმნილს სრულს დროში მიიღებენ ნაბოლოვარის წინა მარცვალში ჩართულს ა ან ე, მაგალ: დაშრომა, აწმდგ. დავჰშვრები; ქმნ. სრული დავჰშვერ; გატყრომა, გავჰსტყვრები, გავჰსტყვერ; დგენა, ვჰსდგები, ვჰსდეგ; ჯდომა, ვჰსჯდები, ვჰსჯედ: დაცხრომა დავჰსცხრები, დავჰსცხერ; აყოლა, ავჰყვები, ავჰყევ.

6. მიჩემებითნი ზმნანი არიან ორგვარნი: პირველნი, რომელნიც შეჰსცვლიან ნაცვალსახელსა ვჰ, ვა, ნაცვალსახელებზედ, ვი, ვუ ან მ, მა, მი და გ, გა, გი ამ გვარს ზმნებსა არა აქვსთ დრონი საზღურ. ქმნილი უუსრულესი და სათუოს სქ. ქმნილი სრ[illegible] და უუსრულესი, და მიმოიხვრებიან, ვითარცა მარ[illegible] ზმნანი, რომლისაგანაც ჰსწარმოებენ, მაგალ: საზ[illegible]

სქ. აწმდგომი: ვიწერ, იწერ, იწერს და სხ. ქმნ. უსრული: ვიწერდი; ქმნ. სრული ვიწერე; სათუო სქ. აწმდგ. ვიწერდე; ქმნადი: ვიწერო; აგრეთვე: ვუწერ; ვუწერდი, ვუწერე; ზმნანი წყებულნი ნაცვალსახელითა მ. მა, მი, მიმოხვრის დროსა აკლიათ პირველი პირი. მაგალ. საზღურ. სქ. აწმდ. მწერ. მწერს; გვწერ. გვწერს; ქმნ. უსრული მწერდი; ქმნ. სრული მწერე. მწერა; გვწერეთ გვწერეს; სათუო სქ. აწმდ. მწერდე, ქმნადი: მწერო. გარნა ზმნათა წყებულთა ნაცვალსახელთა გ, გა, გი, აკლსთ მეორე პირი: გწერ, გწერს გწერთ, გწერენ; გწერე, გწერა; გწერეთ, გწერეს. მეორე, რომელნიც შეჰსდგებიან მესამე პირთაგან ზმნათა მხოლოობითთა ან მრავლობითთა რიცხვში ხმარებულთა. თავს დამატებითა ნაცვალსახელთა მ, მა, მი; მაგალ. მრწამს, მიხარიან. მაბადია. მადგია, მიყვარს, და სხვანი, შეადგენენ მესამე უღლვილებასა, ნ. მესამე უღლვილება.

გარდა ამათა ზმნანი სხმით გარდასვლითნი, ვნებითნი, ვნებით დაწყებითნი და თვით ვნებითნი იხმარებიან მიჩემებითადცა.

ა. სხმით გარდასვლითნი. მაგალ. ვიწერინებ, ვუწერინებ; მაწერინებ. გაწერინებ; მიწერინებ, გიწერინებ; ვიბზუვი, —ვე ვუბზუვი; —ვე; მაბზუვებ, მაბზუვე; გაბზუვებ, —ვე; ვიყვირი, ვუყვირი; მაყვირებ, მიყვირებ: მიმოიხვრებიან ვითარცა მარტივნი ზმნანი. ნახე ზევით § 28, მუხლი 1.

ბ. ვნებითნი ზმნანი, ხმარებულნი მიჩემებითად აქვს სამი სახე. პირველნი იწყებიან ნაცვალსახელითა ვი და დაბოლოვდებიან მარცვალზედ ინები, მაგალ. საზღვრ. სქესი აწმდგ. ვიწერინები, ქმნ. უსრული: ვიწერინებოდი ქმნ. სრული: ვიწერინე: ქმნ. უუსრ. წერინებულვარ ან ვიყავ: სათ. სქ. აწმდგომი: ვიწერინებოდე: ქმნ. სრული: წერინებულ-ვიყო: ქმნადი, ვიწერინო. მეორენი იწყებიან ნაცვალ-სახელითა ვუ და ბოლოს მიიღებენ არსებითსა ზმნასა ვარ; მაგალ. საზღვრ. სქ. აწმდგ. ვუწერივარ, ქმნილი სრული: ვუწეროდი: აწმდ. სათ. სქესისა: ვუწეროდე, სხვა დრონი არა აქვს. მსგავსად მიმოიხვრებიან ვუღირვარ, ვუღიროდი; ვუდუღვარ, ვუდუღოდი, ვუწერივარ ვუწეროდი და სხვანი მესამე სახე იწყება ნაცვალსახელითა მ, მა: მი და ბოლოს მიიღებს არსებითსა ზმნასა ვარ. მაგალ. საზღურ. სქ. აწმდგომი მაწერიხარ, გაწერივარ, აწერია; გვაწერიხართ, გაწერივართ, აწერიათ: ქმნ. უსრ. მაწეროდა, გაწეროდა, აწეროდა; გვაწეროდათ, გაწეროდათ, აწეროდათ; ქმნ. სრული: მაწერია, გაწერია, აწერია. გვაწერიათ, გაწერიათ, აწერიათ: (მაგალ. შუბლზედ გაწერია ბედი), სათ. სქ. აწმდგ. მაწეროდე, ხხვანი დრონი არა აქვს. მსგავსად მიმოიხვრებიან. მწყენიხარ, გწყენივარ, ჰწყენია; მწყენიხართ. გწყენივართ, ჰსწყენიათ: ქმნ. უსრ. მწყენოდა: ქმნ. სრ. მწყენია: მჯერიხარ: მჯერია: მწერიხარ, მწერია.

გ. ვნებით დაწყებითნი ზმნანი, როდესაც იხმარებიან მიჩემებითად, მაშინ შეჰსცვლიან ნაცვალსახელსა ვ. ნაცვალსახელებზედ ვუ ან მი, მაგალ. საზღვრ. სქ. აწმდგომი. ვუშენდები ან ამიშენდები ან ამიშენდება, ქმნ. უსრ, ავუშენდებოდი; ამიშენდებოდი ან ამიშენდებოდა; ქმნ. სრული ავუშენდი; ამიშენდი ან ამიშენდა, საზღჳრ. სქ. აწმდგ. ავუშენდებოდე; ამიშენდებოდე ან ამიშენდებოდა; ქმნადი, ავუშენდე; ამიშენდე, ამიშენდეს. სხვა დრონი არა აქვს.

დ. თვით ვნებითნი ზმნანი მიჩემებითს სახეში შეჰსცვლიან ნაცვალსახელსა ვე, ნაცვალსახელზედ მე და დაბოლოვდებიან ა ზედ ან ი ზედა. მაგალ. ვექნები, თვითვნებ. საზღვრ. სქესი აწმდგ. მექნები, — ბა; ქმნ. უსრული, მექნებოდი, — და; ქმნ. სრული: მექონე; — ნა; სათუო სქ. აწმდგ. მექნებოდე, — დეს, ქმნადი. მექონო, — ნოს, სხვა დრონი არა აქვს.

მსგავსად მიმოიხვრებიან: მებადები, — ბა; მებადე, — და; მეუბნები, — ბა; მეუბენ; მეუბნა: მელაპარაკები, — ბა: მელაპარაკე, — კა; მეტირები, — ბა; მეტირე, — რა: მეყვარები, — ბა; მეყვარე, — რა: მეწყინები, — ბა: მეწყინე, — ნა: მეომები, — ბა: მეომე, — მა; მეთამაშები, — ბა; მეთამაშე, — შა; მეკრტმლები, — მლება; მეკრტმლე, — მლა.

შენიშნჳა. მიჩემებით თვითვნებულთა და ვნებით დაწყებითთა ზმნათა, თავს მექონეთა ნაცვალს. მი აკლსთ პირველი პირი, ვითარცა ზმნათ მიჩემებითა, წყებულთა: მ, მა, მ. მაგალ. მეუბნები, მეუბნება; მეკრტმლები, — ბა; მეშენები, — ბა; გარნა წყებულთა ნაცვალსახელითა გ, გა, გი, აკლსთ მეორე პირი: გეუბნები, გეუბნება; გეკრტგლები, გეკრტმლება; გიშენდები, — ბა.

## ზმნისზედისა თვის.

**§ 30.** ზმნისზედა არს სიტყვა, რომელიც არ შესცვლის დაბოლოვებასა და დაიდების წინა დადებაში ზმნისა ან ზედშესრულის სახელის წინა დასანიშნველად ვითარებისა, გარემოებისა, დროისა, რიცხვისა და სხ.

ზმნის ზედანი იქნებიან:

1. ვითრებითნი, მაგალ. ავად, კადნიერად, უკადრისად, განგებ, უგანგებოდ, ძალიან, ძლიერ, მრავალჯერ. ზედშესრულნი სახელნი განვითარებით ზრუნვაში იხმარებიან, ვითარცა ზმნისზედანი. მაგალ, შავად, თეთრად, წითლად და სხვანი.

2. დროებითნი, მაგალ. აწ, ეხლა, დღეს, ამ ღამეს შარშან, დანიად, არაოდეს, განთიად, დილას, გუშინ, გუშინწინ: ზეგ, მაზეგ, მყის, მარადის, მაშინ, მერმე, მერე, მუდამ, მისდღეში; მიწყივ, ნიადაგ, უწინ; დღეს, მოლან, ჯერ; ხვალ; ადრე, დღივ ან დღით; ადრიდგან,

მიერითგან; სანამდისინ, შემოდგომამდინ. მრავალნი სახელნი სადაობითის ბრუნვაში იხმარებიან, ვითარცა ზმნისზედანი, მაგალ. გათენებისას, სადილობისას და სხვანი.

3. რაოდენობითნი, ერთხელ, ხუთჯერ, სამგზის, სამჯერ, ათიოდ, ხუთიოდ, ბევრი, ცოტა, ეგოდენ, სულ.

4. ადგილობითნი. აქ, იქ, ახლო, გარეთ, შინ, მუნ; შინიდგან, გარედგან; ამიერ, იმიერ; აქეთ, იქით, ახლოს, გარე, გარეგან, გარემოს, გვერდით, დაბლა, მაღლა, ზე, ზედ, ზეგარდმო, მაღლა, უკან, წინ, ქვეშ, ქვე; შორის, შორიდგან და სხ.

5. შეკითხვითნი. განა? მართლა? როგორ? რად, რაცრომ? სად?

6. დამტკიცებითნი. ეგრეთ, ნამდვილ, ჭეშმარიტად, ბარე, ბარემც, ამიტომ, მისთვის; აგრე, დიაღ.

7. საგონებელნი. ეგების, ვინიცის, ნუ თუ, ნუ უკვე·

8. განსაწილადნი: ცალცალკე, თითოთითოდ.

9. ნეტარებითნი: ნეტრთუ, ნეტავი, ნუ თუ.

10. უკუთქმითნი: არა, ნუ, ვერა, არა ოდეს, არას დროს. ზმნისზედა არა შესცვლის დაბოლოვებასა: სახელობ. არა, ნათეს. არასი, მიც. არასა; მოქმ. არათი, განვ. არად. მრავლობ. არა აქვს. ამის მაგიერად იხმარება: არა რანი, არა რათა; არა რაები, არა რაებისა არა რაებსა, არა რაებითა, არა რაებად.

11. შემსგავსებითნი; ებრ, მდაბ. ეფ. მებრ, ვით, თანა. მაგალ. ჩემსაებრ, მდაბ, ჩემსაეფ; ამისთანა, შენსავით.

12. მდგომარეობითნი: დგომელა, ჯდომელა, წოლელა.

13. გარშემოსაზღვრებითნი: მხოლოდ, მარტო, გარდა, გარდაის.

## თანდებულისათვის.

**§ 31.** თანდებული არის შეუცვლელი სიტყვა, რომელიც დაიდების ან თავს ან ბოლოს ან ცალკე.

1. თანდებულნი, რომელნიც დაიდებიან შეერთებულად მოქმედების სიტყვის თავსა არიან: აღ (შემოკლ. ა), აღმო (ამო), გან (გა), გარდა (გადა). და, მი, მო, შე, შემო, შთა, ჩა, წარ, წა და სხვანი, ამათი მნიშვნელობათა ნახე XXXII გვერდი.

2. რომელნიც დაიდებიან სიტყვის ბოლოს შეერთებულად: გან, გამო, და, დმი, დამი; მდე, დმის, დმინ, ზე, ზედ, ზედა, ზედან; თან, თანა; თვის; ურთ, თურთ, უკან, შიდ, შიდა, შიგ, შიგა; შინ, შინა, ში; კენ.

3. რომელნიც დაიდებიან ცალკე: ამიერ, იმიერ, გარდა, გარდიგარდმო, გარე, გარეგან, გარეშე, გარემოს, ვიდრე, თვინიერ, მიმართ, მომართ; ქვე, ქვეშ, ქვეშე; შორის, შემდგომ, წინ, წინა, წინარ, წინაშე. კერძო, მიერ, წიაღ, წილ, მიერ.

## კავშირისათვის.

**§ 32.** კავშირი არს შეუცვლელი სიტყვა, რომელიც შეაერთებს ერთს წინადადებასა მეორესთან. კავშირნი იქმნებიან:

ა. შემაერთებელნი: და, ვე, ცა, რომ, რომე, უკვე.

ბ. განმყოფელნი: ან, ანუ, ანუთუ, არც, არცა, გინა, გინათუ, თუარადა.

გ. თუობითნი: თუ, ოდესმე, უკეთუ, დაღათუ, თუმცა, თუმცალა.

დ. წინააღმდგომითნი: გარნა, არამედ, მაგრამ, ხოლო, თვინიერ, თორემ, ვიდრე, ვიდრედა; თუარადა.

ე შეკითხვითნი: აბა, უკვე, უკვესადამე, მაშ-აბა, მაშასადამე.

ვ. მიზეზობითნი: ამით, ამად, ამიტომ რომ, ამისთვისრომ, ამად-რომე, ვითარმედ, ვინა, ვინათგან, ამადრომელ, მით, რაჟამ, სამე, თუსადამე, რამეთუ, რომელ, მაშასადამე, რომ, რომე.

ზ. განცხადებითნი: ესე იგი, რეცა, ვითამც, სახელდობრივ.

ჱ. განზრახვითნი: ვინა, ნუ უკვე, თუმცა.

## შორისდებულთათვის.

**§ 33.** შორისდებული არს შეუცვლელი სიტყვა, რომლითაც დაინიშვის სხვა და სხვა გრძნობა გულისა, ე. ი. მწუხარება, კრთომა, შიში და სხ. დასანიშნველად განკვირვებისა: ოჰ, ოჰო, ეჰ, ჰოი, ვეჰ, ბეჩავ; დასანიშნველად მწუხარებისა: ვაი, ვაიმე, ჰოიმე, ვაგლახმე; დასანიშნველად სიხარულისა: ვიშ, ვაშა ვაშა, ნეტრძი; დასჩუმებლად: სუ, სუ-სუ; დასაძახებლად: ეჰა, ეი, ჰეი, აი! საჩვენებელად; აი; დასამტკიცებლად: ჰო; შესარცხვენლად: ფუ, ფუ! ძაღლის დატანებისა: აბა!

# IV. წარმოება სიტყვათა.

**§ 34.** სიტყვები შექსდგებიან: ძირთაგან, რომელთაც მოემატება თავსა და ბოლოს სხვა და სხვა მარცვლები:

ა. ძირი არის პირველი სახე სიტყვისა, შემდგარი ერთისა ან ორის მარცჳლისაგან, მაგალ. პირი, ხელი, სული, თქჳმა, ჭამა და სხ.

ბ. დამატებულნი თავს მარცვალნი არიან: თანდებულნი: ალ, აღმო, შე და სხვანი, უკუთქმა უ; და მარცვალნი: მე, მო, ნა, სა და ნაცვალსახელნი: ვჰ, ვა, ვი, ვუ, ვე, მ, მა, მე, მი; მაგალ. მო-ვჰ-სთქვამ; შე-ვჰ-სჭამ; მე-პურე; მო-ჯამაგირე; მე-ურნე, მო-ენე; ნა-პირი; ნა-კჳთი; სა-ხელო, სა-სულე, უ-ხელო, უ-სულო, უ-პირო, უ-სამართლო; და სხვანი.

გ. ნაბოლოვარი არს ნაწილი სიტყვისა, რომელიცა ჰზის ძირის ბოლოს. ნაბოლოვარი არის ორგვარი, პირველი, როდესაც შეიცვლება სიტყვის ბოლო ბრუნვითა ან მიმოხვრითა, მაგალ: ხელ-ისა, სულ-ითა; ვჰსწერ-დი; ვჰსჭამ-დი; მეორე, რომელიც მოეზავება ძირსა და მისცემს მას სხვასა და სხვასა მნიშნველობასა; მაგალ: ხელო-სანი; პირ-იანი, სულ-იერი; დაბოლოვება ამგვარის სიტყვებისა შეიცვლებიან ბრუნვითა, ვითარცა დაბოლოვება ძირის; მაგალ. ხელოსნ-ისა; სულიერ-თა; და სხვანი.

**§ 35.** ძირეულთა სიტყვათაგან ჰსწარმოებენ:

## პირველი: არსებითნი სახელნი.

1. დამნიშნველნი მოქმედებისა ან მდგომარეობისა. შექსდგებიან: ა. პირველსახეობითთა სახელზმნათაგან შეცჳლითა ნაბოლოვარისა მარცვლებზედ:ება, ვა, ობა, ომა, ილი, ული ან თავს დამატებითა მარცვლისა სი და ბოლოს შეცჳლითა მარცვლებზედ: ილი, ული; მაგალ. ბანა, ბან-ება; წოვა, წოვ-ება; გდება, გდ-ომა; ბრძვა, ბრძ-ოლა; ძრწვა, ძრწ-ოლა წუხვა, წუხ-ილი; რბენა, სი-რბილი; ნანვა, სი-ნან-ული; ძულვა, სი-ძული-ლი; სვლა, სი-არული; ყმედა, სი-ყმ-ილი.

ბ. არსებითთა და ზედშესრულთა სახელთაგან შეცჳლითა დაბოლოვებათა მარცვლებზედ:ება, ობა, ვა; მაგალ: ნიშანი, ნიშნ-ება ან ნიშნ-ვა; ბიჯი, ბიჯება; შიში, შიშ-ვა; ნაღველი, ნაღვლ-ობა; თეთრი, თეთრ-ება; ნაყროვანი, ნაყროვან-ება; სწორი, სწორ-ება.

გ. აწმყოფისა და ქმნილის მიმღეობისაგან, შეცჳლითა დაბოლოვებისა მარცვლებზედ: ება, ობა. მაგალ. მკითხავი, მკითხა-ობა; მწერალი, მწერლობა კითხული. კითხულ-ობა: ცნობილი, ცნობილ-ობა; და სხვანი, ნახე ამის შემდგომ წარმოება ზმნათა.

2. სახელნი მოქმედებითნი შექსდგებიან სახელზმნათაგან თავს დამატებითა ნაცვალსახელთა: მ, მა, მე, მმ, მო და ბოლოს შეცჳლითა მარცჳლებზედ: ალი, ალე, ედი, ელი, არე, არი, ური, ოლვარე, ოლარე, იარე, ე, იო, ავი, ი, რე, ული. მაგალ. სახელზნა თხოვა, მ-თხოვნ-ელი; მთხოვ-ელი; წერა, მწერ-ალი; მიცემა, მიმცემი; ცხოვრება, მცხოვრებელი, მცხოვრი: მა-ცხო-ვარი; ზაკვა, მ-ზაკ-ვარი; წიგნი, მ-წიგნობ-არი; გლოვა, მ-გლოვი-არე; ცთომა, მა-ცთ-ური; ყვარვა, მო-ყვასი; დენა, მ-დინ-არე; და სხვანი.

3. არსებითნი სახელნი გარდაღებითნი ჰსწარმოებენ.

ა. არსებითთა სახელთაგან დამატებითა ბოლოს მარცვალთაება, ობა, მგალ. კაცი. კაც-ობა; კაც-ება; ნათესავი, ნათესავ-ობა; ნაიბი, ნაიბ-ობა.

ბ. სახელზმნათაგან თავს დასმითა სი და ბოლოს შეცჳლითა მარცვლებზედ ილი, ული, მაგალ. ძულვა, სი-ძული-ლი; ხარვა, სიხარული: ნანვა სინანული; კვდომა, სიკვდილი; რბენა, სირბილი: ქადება, სიქადული; მშიება, სიმშილი; სვლა, სიარული; ყმედა, სიყმილი დ სხ.

გ. ზედშესრულთა სახელთაგან, დასმითა თავს მარცვლისა სი და ბოლოს ი მაგიერად ასოსა ე, მაგალ. თეთრი, სი-თეთრ-ე: ლამაზი, სი-ლამაზ-ე; წმინდა, სი-წმინდ-ე: ყმაწვილი, სი-ყმაწვილ-ე: ადვილი, სი-ადვილე; ძნელი, სი-ძნელ-ე; ბრძენი, სი-ბრძნ-ე; უკუთქმითნი: უგულო, უგულობა; დრო, უდროობა; გრძნობა, უგრძნობელობა.

შენიშნჳა 1. თუ ამ გარდაღებითთა სახელთა დაემატებათ ნაცვალსახელი ამ, მაგ; მაშინ გარდაღებითი სახელი მიიღებს ზედშესრულის სახელის მნიშნველობასა; მაგალ. ამ სიდიდე ძელი: მაგ სიდიდე ძელი.

შენიშნჳა 2. ზედშესრულნი სახელნი, დაბოლოვებულნი ელი ზედ, ზოგჯერმე ისპობენ ამ დაბოლოვებასა, როდესაც იხმარებიან, ვითარცა გარდაღებითნი სახელნი: მაგალ. ზრქელი, სიზრქე; ბრტყელი, სიბრტყე.

შენიშნჳა 3. გარდაღებითნი სახელნი, წარმოებულნი ზედშესრულთა სახელთაგან თავს არ მიიღებენ მარცვალსა სი; მაგალ. პირ-შავი, პირ-შავობა; ნამუხიანი, ნამუხიანობა უკეთესი, უკეთესობა; უარესი, უარესობა; უპირველესი, უპირველესობა.

დ. მიმღეობათაგან დამატებითა ბოლოს: ება, ობა, მაგალ: შენებული, შენებულება; მწერალი, მწერლობა; შემუსრვილი, შემუსრვილება; მეთქვი, მეთქვეობა.

ე. რიცხვითთა სახელთაგან, ნაცვალსახელთაგან, ზმნისზედათა, თანდებულთა და კავშირთა, ბოლოს დამატებითაება, ობა; მაგალ. ორი, ორ-ობა; ერთი, ერთობა; სამი, სამ-ება; ან სამ-ობა; მაგ, მაგასობაში; იგი, იგივეობა; ვინ, ვინაობა; თვისი, თვისება; რა, რაობა; ჩემი, ჩემება, ჩემობა; ვინა, ვინაობა; აღრე, აღრეობა; ცოტა, ცოტაობა; გარეთ, გარეობა; სადა, სადაობა; ოდეს, ოდესობა; ნელად, ნელიადობა; შორს, შორისობა; გარემო, გარემოება; თუ, თუობა; თვისი, თვისება; ამიერ, ამიერობა; იმიერ, იმიერობა; აქ, აქაურობა; იქ, იქაურობა; შინ, შინაობა; აღმა, აღმართობა; დაღმა, დაღმართობა, გრეგან, გარეგნობა.

4. გვაროვნობითნი სახელნი დაბოლოვდებიან: იანი, ოანი, ოვანი, იონი; ან მოემატებათ ბოლოს შვილი ან ძე; მაგალ. ბაგრატ, ბაგრატ-იონი; ბაგრატოვანი; ბარათა, ბარათიანნი; ამილახვარი, ამილახვრ-იანი;

სარდალ, სარდლიანნი; ან ამილახვრისშვილი, ზედგინიძე, მიქელაძე და სხ.

5. სახელნი დღესასწაულთა შესდგებიან სახელთაგან წმინდათა დამატებითა ბოლოს მარცვლისა ობა: ჯვარი, ჯვარ-ობა; მარიამ, მარიამობა, მარიამობის თთვე. ფერის ცვალება; სვეტისცხოველი, სვეტიცხოველობა.

6. სახელნი, დამნიშნველნი ვისისამე საბრძანებელისა მიიღებენ თავსა მარცვალსა სა და ბოლოს ო. მაგალ. ხელმწიფე, სა-ხელმწიფ-ო; მეფე, სა-მეფ-ო; ქართველი, სა-ქართველ-ო; მნე, სა-მნეო; მოურავი, სამოურავო; ათაბაგი, სა-ათაბაგ-ო; ერისთავი, სა-ერისთო; მურზაყანი, სა-მურზაყანო; ამილახვარი, საამილახვრო: ბარათიანნი, საბარათიანო.

7. სახელი იარაღთა, ჭურჭელთა ან საცავთა ნივთთა რათმე, შეჰსდგებიან სახელთაგან, რომელნიც დანიშნვენ ნივთსა რასმე, თავს უზისთ სა და ბოლოს ე ან ო. მაგალ. ღვინო, სა-ღვინ-ე; წყალი, სა-წყლ-ე; მარილი, სა-მარილ-ე; ქათამი, სა-ქათმე; წიგნი, საწიგნე; წნილი, სა-წნილე; წვრილმანი, საწვრილმანო, საკუჭნავი, —ნავო; ხარი, სახარე; ჩექმა, საჩექმე, წალა, საწალე; ქვიშა. საქვიშე.

8. არსებითნი სახელნი, დამნიშნველნი დაჩნეულის კვალისა რაზედმე შეჰსდგებიან სახელთაგან თავს დასმითა ნა და ბოლოს ი, არი, ალი, ევი, ობი; მაგალითად: ოფლი, ნაოფლი; სოფელი, ნა-სოფლ-არი; ქალაქი, ნა-ქალაქ-ევი; ტერფი, ნა-ტერფალი.

შენიშნჳა. ზედშესრულნი სახელნი, წარმოებულნი ზმნათაგან ან ქმნილთა მიმღეობათა აქვსთ თავსა ნა: მაგალ. ხნვა, ნა-ხნავი, ე. ი. მოხნული; ხევა, ნახევი; გვა, ნაგავი. და სხვ.

9. სახელნი ხელოსანთა ან მეურნეთა შეჰსდგების სახელთაგან, რომელნიც დანიშნვენ ნივთსა რასმე ან ხელოსნობასა ან საურავსა, თავს დასმითა მარცვლისა მე და ბოლოს ი მაგიერად ე, მაგალ. პური, მე-პურ-ე; ღვინო, მე-ღვინ-ე; თევზი, მეთევზე; უდაბნო, მეუდაბნოვე.

10. სახელი თემთა ან ადგილთა შეჰსდგებიან სახელთაგან ხალხისა, თავს დასმითა მარცვლისა სა და ბოლოს ეთი ან მარტო ბოლოს ეთი, მაგალ: სპარსი, სპარსეთი; რუსი, რუსეთი; ქართველი, საქართველო, ბერძენი, საბერძნეთი; ხმელეთი, მთიულეთი, კარალეთი. კასი, კახეთი; იმერელი, იმერეთი; მთეული, მთეულეთი; ინდო, ინდოეთი.

11. სახელნი, დამნიშნველნი ვინაობისა ან სადაობისა შეჰდგებიან სახელთაგან თემთა, ადგილთა, ქალაქთა და სხ. შეცჳლით ნაბოლოვარის ი მარცვლებზედ: ელი, ველი; ან თავს მომატებითა: მა, მე, მო; მაგალ. ქართლი, ქართლელი ან ქართველი; რაჭა, რაჭველი; მოსკოვი, მოსკოველი; აწყური, მაწყურელი; რუისი, რუელი ან მროველი; აჩაბეთი, მაჩაბელი, ეგრისი, მეგრელი; ეგვიპტე, მეგვიპტელი; ხევი, მოხევე; თემი, მოთემე, ბაღდადი, მობაღდადე.

შენიშნჳა. საკუთარნი სახელნი ქალაქთა, დაბოლოვებულნი ესი ზედ მოისპობენ ამ მარცვალსა წარმოებულს მათგან სიტყვებში; მაგალ. ტფილისი, ტფილელი და არა ტფილისელი; ქუთაისი, ქუთათელი და არა ქუთაისელი; კუმისი, კუმელი, და არა კუმისელი; სამთავისი, სამთავნელი; ამ გვარნი სახელნი დანიშნვენ აგრეთვე ადგილობითს მღვდელმთავარსა; მაგალ. აწყური, მაწყურელი, ე. ი. მღვდელ-მთავარი; რუისი, მროველი; გენათი, გენათელი.

12. სახელნი, მაჩვენებელი ადგილთა სადაც მუშაობენ რასმე, მაგალ. ხაბაზი, სახაბაზო; მზარეული, სამზარეულო.

13. სახელნი შემკრებელობითნი დაბოლოვდებიან მარცჳლებზედ: ეული ან ნარი: ვეცხლი, ვეცხლეული; ბეწვი, ბეწვეული; ნივთი, ნივთეული; მუხა, მუხნარი; ფიჭვი, ფიჭვნარი; თხილი, თხილნარი; ბუჩქი, ბუჩქნარი; შინდი, შინდნარი; ძეძვი, ძეძვნარი; შამბი, შამბნარი. შემკრებელობითთა სახელთა ეკეუთნვიან აგრეთვე განმეორებულნი სიტყვები; მაგალ: ხილი მილი; წილი მილი; წყალ-წყული: აგრეთვე სახელნი დამნიშნველნი სიმრავლისა მიიღებენ ბოლოს მარცვალთა ობი, რობი, ოვანი, მაგალ. ქვიშა, ქვიშრობი, კლდე, კლდოვანი; მთა, მთობი და სხ.

14. კნინობითნი სახელნი დაბოლოვდებიან მარცვლებზედ: ა, კა, ტა, ია, ლა, ცა, მაგალ. დავით, დავითა, დავითელა, დათიკელა, დათიკა, დათუა; სიმონ, სიმონა, სიმინიკა, სიმონიკელა; პეტრე, პეტრიელა, პეტრიკა, პეტრია; პავლე, პავლია, პაპუნა, პაპუა; ივანე, ნინია; გიორგი, გიორგიტა, გოგიტა, გოგიტელა; ნინო, ნინა, ნინუცა; ბიძა, ძია, ბიძია; პაპა, ბაბუა; ძმა, ძამია; გაბრიელი, გაბუა; წიგნი, წიგნაკი; დაბოლოვება კი საღჳთო წერილში იხმარება მრავალჯერ და არ ნიშნავს კნინობითსა სახელსა; მაგალ. ზვარაკი, ბამბაკი (ბამბა); გლახაკი; დანაკი; ჭალაკი და სხვანი.

15. სახელნი უკუთქმითნი მიიღებენ თავს უ და ბოლოს ო, ება, ობა; მაგალ. მამა, უმამო; დედა, უდედო; ან. უმამობა; უდედობა; ბედი, უბედობა უბედურობა; კაცა, უკაცურობა, უკაცრობა; ღონე, უღონობა; სჯული, უსჯულობა, უსჯულოება.

16. რთულნი სიტყვები, მაგალ. მღვდელ-მთავარი; გულს მოდგინება, დღეგრძელობა; დედა შვილნი, დედა წულნი; დედ-მამანი, ცოლ-ქმარნი, ქალ-ვაჟი, გოგობიჭები; დაძმანი.

17. სახელნი წიგნთა მიიღებენ ბოლოს მარცვალსა იანი ან ოსანი; ამირანდარეჯანიანი, ვეფხვისტყაოსანი, ვისრამიანი, ყარამანიანი, ზილიხანიანი.

## მეორე: ზედშესრულნი სახელნი.

1. დამნიშნველნი ვითარებისა ან თვისებისა იქმნებიან ა. პირველსახეობითნი: მაგალ. შავი, თეთრი, მწვანე; დიდი; მაღალი; ავი; ბოროტი; კარგი და სხვანი.

ბ. წარმოებითნი, რომელნიცა ჰსწარმოებენ არსებითთა სახელთაგან დამატებითა ბოლოს მარცვალთა ელი, ალე, ილი, იერი; მაგალ: მადლი, მადლიერი; ცოდვა, ცოდვილი; ძალი, ძლიერი.

2. შედშესრულნი სახელნი, დამნიშნველნი ვინაობისა ან სადაურობისა დაბოლოვდებიან მარცვლებზედ, ოვანი, ელი; ული, ური: მაგალ. ბარათოვანი, ბანოვანი; დაბოლოვება ელი მიეწერების მხოლოდ სულდგმულთა, გარნა ნივთთა: ური, მაგალ. კახი, კახელი (კაცი); კახური (ღვინო); მცხეთა, მცხეთელი (კაცი); მცხეთური (პური); ქართლი, ქართლელი (კაცი), ქართული (ენა); ლეკი, ლეკური (თამაშობა); ტფილისი, ტფილელი (ტფილისში მცხოვრები), ტფილისური (ლა-

პარაკი); სომეხი, სომხელი (სომხითში მცხოვრები), სომხური (ყოფაქცევა); კუმისი, კუმისელი, კუმური; რუსთავი, რუსთაველი. აგრეთვე ზედშესრულნი სახელნი: ბრძენი, გონიერი, ვერაგი, რეგვენი მიეწერების პირსა გარნა ნივთსა ბრძნული, გონიერული, ვერაგული, რეგვნული; კეთილშობილი, კეთილშობილური ყოვა ქცევა: თქვენი, თქვენეული; თქვენებური; ჩემი, ჩემეული, ჩემებური.

3. დამნიშნველნი თვისებისა ან მიჩემებისა შეჰსდგებიან არსებითთა სახელთაგან ბოლოს დამატებითა მარცვალთა: იანი. ებიანი, ედი, ითი, საგანი, ოვანი, ევანი, იერი, იელი, ითი, ოსანი; მაგალ. წყალი, წყლიანი; ფრთა, ფრთიანი, ფრთებიანი; მთა, მთიანი, მთებიანი; ზოლი, ზოლიანი, ზოლებიანი. კუთხე, კუთხედი; ხმა, ხმოვანი; ქმარი, ქმრიანი: ცა, ციერი; სხეული, სხეულევანი; ჩემი, ჩემიანი, შენი, შენიანი; ბუნება, ბუნებითი; ხორცი, ხორციელი: დღე, დღიური; ცხენი, ცნენოსანი; თუ, თუობითი; კარავი, კარველი; ქორი, ქორედი; ფესვი, ფესვედი, ფიცარი, ფიცრედი; კუთხე, კუთხედი; რიცხვი, რიცხვედი, ორრიცხვედი, სამრიცხვედი, მრავალ-რიცხვედი.

4. ზედშესრული სახელნი კუთნვილებითნი, რომელნიც შეჰსდგებიან არსებითთა სახელთაგან, ნაცვალსახელთაგან, ზმნისზედათა, თანდებულთა, კავშირთა და სხ. თავს დასმითა სა და ნაბოლოვარის ხმოვანის ასოსი შეცვლითა ო; ან ბოლოს დამატებითა მარცვალთა: ური, ული, ეული, ეური; ოდი მაგალ. მამა, სამამო; ორმოცი, საორმოცო; პერანგი, საპერანგე (ტილო და სხ.); პასეკი, საპასექო; ნიადაგი, სანიადაგო; მეფე; სამეფო; ტრედი, სატრედო; ქორწილი, საქორწილო, ღმერთი, საღჳთო, ერი, საერო; ჩემი, საჩემო; შენი, საშენო; გარე, საგარეო; მარადის, სამარადისო; თუ, სათუო; ვაი, სავაებო; თანა, სათანადო; კეთილშობილი. კეთილშობილური; ბრძენი, ბრძნული; აქა, აქაური; იქა, იქაური; კუთხე, კუთხედი; კარავი, კარველი: ზედშესრულნი სახელნი, მაგალ. ბრძენი, გონიერი, ვერაგი, რეგვენი მიეწერების პირთა, გარნა ნივთთათვის ითქმის: ბრძნული, გონიერული, ვერაგული, რეგვნული.

5. ზედშესრულნი სახელნი მსგავსებისა მიიღებენ ბოლოს მარცვალთა: ებრი, ებრივი, ებლივი, ებური, თანა, ური, მაგალ. ლომი, ლომებრი; ჩემი, ჩემებრი; ჩემებური, ჩემებრივი; მისი, მისებრი; დავითისთანი, მისთანა, იმისთანა.

6. ზედშესრულნი სახელნი, დამნიშნველნი დროისა დაბოლოვდებიან მარცვალზედ: დელი, ნდელი, ინდელი; მაგალ. დღევანდელი, დღეინდელი; დილანდელი, გუშინდელი, წლევანდელი, მაშინდელი.

7. ზედშესრულნი სახელნი მოქმედებითნი ჰსწარმოებენ სახელთაგან და სახელზმნათაგან თავს დასმითა ნა ან სა და ბოლოს შეცულითა ასოზედ ი ან დამატებითა მარცვალთა: ვი, არი, ალი, ები; წერა, საწერი, ნაწერი; მარხვა, სამარხო, ნამარხულევი; ანდერძი, ნაანდერძევი; გბობა, ნაგბობი; შემდგომნი ზედშესრულნი სახელნი ბოლოს მიიღებენ ვარი, არი, მაგალ. მგბარი, შემწვარი.

8. ზედშესრულნი სახელნი განკერძოებითნი მიიღებენ ბოლოს მარცვალსა ითი, ბუნება, ბუხებითი; არხება, არსებითი.

9. ზედშესრულნი სახელნი, დამნიშნველნი მსგავსებისა მიიღებენ ბოლოს მარცვალთა ებრი, ებური, ებრივი, თანა: ლომებრი, კაცობრივი, ღორებრი, დავითის თანა.

10. ზედშესრულნი სახელნი, დამნიშველი მცირედ გადიდებისა ან დაკნინებიხა მიიღებენ თავს მო და ნაბოლოვარს ხმოვანს ასოს შეჰსცვლიან ი ზედ. მაგალ. დიდი, მოდიდო; შავი, მოშავო, თეთრი, მოთეთრო; ყვითელი, მოყვითლო; ბრტყელი, მობრტყე; მწარე, მომწარო.

11. ზედშესრულნი სახელნი უკუთქმითნი მიიღებენ თავს უ და ბოლოს შეჰსცვლიან ო, ური, ოვო, არი; ბედი, უბედური, უბედო; მართებული, უმართებულო; მარჯვე, უმარჯვეო; თავი, უთაური; დრო, უდროვო; მომართვა, მოუმართავი; მოსული, მოუსვლელი; გასული, გაუსვლელი.

12. ზედშესრულნი ჰსწარმოებენ თანდებულთაგან: მაგალ. გარე, გარეთი; უკანა, უკანასკნელი; ზესკნელი, შიგან. შიგნითი. აღმა, აღმართი, დაღმართი, უკუღმართი, ჩაღმართი, წაღმართი, გარე, გარესკნელი, ქვესკნელი, ზესკნელი; უკანასკნელი; ზესთა, უზესთაესი; გარეთ, გარეთი; შიგნითი, ზემო, ზემოთი; ქვემო, ქვემოთი.

13. რიცხვითი სახელნი, ა. წესებითნი რიცხვითნი სახელნი შეჰსდგებიან: რაოდენობითთა რიცხვითი სახელთაგან თავს დასმითა მე, და ბოლოს ე. მაგალ. ორი, მე-ორ-ე; სამი, მესამე, ოთხი, მეოთხე; ასი, მეასე; ათასი, მეათასე. ამისაგან გამოირიცხება ერთი, რომელიც წესებითად ითქმის პირველი; ბ. შემკრებელობითნი, რომელნიც დაბოლოვდებიან ეული, იანი, ვე; მაგალ. ორი, ორიანი; სამი, სამიანი; ერთი, ერთეული; სამი, სამეული; ან ორივე, სამივე; ან ორნი, სამნი, ასნი; ან: წყვილი, ფევარი, უღელი; ორ-ორი, სამ-სამი; სამას სამასი; გ. განწვალებითნი, მაგალ. მეათედი, მეორმეოცედი, მეასედი; ან ნასამალი, ნაოთხალი, ნაათალი, ნაასალი და სხ.

ამის დაბლა ჰსჩანს რომ რიცხვითთა სახელსა აქვს შემდგომი ცჳლილებანი.

ერთი, პირველი, ერთიანი, ერთეული, ერთერთი, ერთივე, ორი, მეორე, ორიანი, ორეული, ორორი, ორივე, ორნივე; მეორედი: სამი, მესამე, სამიანი, სამეული, სამსამი, სამივე, სამნივე, მესამედი, ნასამალი, ოთხი, მეოთხე, ოთხიანი, ოთხეული, ოთხოთხი, ოთხივე, ოთხნივე, მეოთხედი, ხუთი, მეხუთე, ხუთიანი, ხუთეული, ხუთხუთი, ხუთივე, ხუთნივე, მეხუთედი, ექვსი, მეექვსე, ექვსიანი, ექვსეული, ექვს-ექვსი, ექვსივე, ექვსნივე. მეექვსედი, შვიდი, მეშვიდე, შვიდიანი, შვიდეული, შვიდშვიდი, შვიდივე, შვიდნივე, მეშვიდედი, რვა, მერვე, რვიანი, რვეული, რვანივე, მერვედი. ცხრა, მეცხრე, ცხრიანი, ცხრანივე, მეცხრედი. ათი, მეათე, ათიანი, ათეული, ათივე, ათნივე, ათათი, ნაათალი.

### აგრეთვე ნაცვალსახელთა.

მე, ჩემი, ჩემიანი, ჩემეული, ჩემებური, ჩემებრი; ჩემისთანა, შენ, შენი, შენიანი, შენეული, შენებური, შენებრი, შენისთანა; ის. იმისი, იმისიანი, იმისეული იმისებრი, იმისებური, იმისთანა; თვით, თვისი, თვისიანი, თვისეული, თვისებური. თვისებრი; ჩვენ, ჩვენი, ჩვენიანი, ჩვენეული, ჩვენებური, ჩვენებრი, ჩვენისთანა. თქვენ, თქვენი, თქვენიანი, თქვენეული, თქვენებური, თქვენებრი; თქვენისთანა, იგინი, ისინი, იმათი, იმათიანი, იმათეული, იმათებრი, მათებრი

მესამე, ზმნანი. არიან პირველ-სახეობითნი, მაგალ. წერა, წოვა, კითხვა, ქსოვა, თლა, ბურძგნა და სხვანი და წარმოებითნი, რომელნიც შეჰცვლიან დაბოლოვებათა მარცვლებზედ ება, ობა, ვა, ოლა, ილი; ამგვარნი ზმნები ჰსწარმოებენ:

ა. სახელზმნათაგან; მაგალ. ბანა, წარმოებითი ბანება; კვეთა̃, კვეთება; წოვა, წოვება; კითხვა, კითხვება; ბრძვა, ბრძოლა; ძრწვა, ძრწოლა; წუხვა, წუხილი.

ბ. არსებითთა და ზედშესრულთა სახელთაგან. მაგალ. ნიშანი, ნიშნება ან ნიშნვა; ბიჯი, ბიჯება, ბიჯვა; შიში, შიშვა; ნაღველი, ნაღჳლობა; თეთრი, თეთრება; სწორი, სწორება; დიდი, დიდება; ნაყროვანი, ნაყროვანება, პატარა, პატარება; მცირე, მცირება და სხვანი მრავალნი: ორი, ორება; ოცი, გაოცება; ასი, გაასება.

გ. ნაცვალსახელთაგან, მაგალ. ჩემი, ჩემება, თვისი, თვისება; თავი, თავება.

დ. მიმღეობათაგან, მაგალ. წინადაცვეთილი, წინადაცვეთილება; კითხული, კითხულობა; ცნობილი, ცნობილობა; ცდილი, გამოცდილობა; მკითხავი, მკითხველობა, მზომელი, მზობელობა; ყოფა, ყოფლობა; დიდებული, დიდებულება; მწუხარე, მწუხარება; მტაცებელი, მტაცებლობა; მჭმუნავი, მჭმუნველობა; მკერავი, მკერვლობა; მოღვაწე, მოღვაწეობა და სხ.

ე. ზმნისზედათა და თანდებულთაგან; მაგალ. ახლო, დაახლოვება; გარე, გარეობა ან გავიგარებ, ზესთა, ვუზესთაესობ: არა, არაობა; მარტო, მარტოობა; მიმართ, მიმართება; თუ, თუობა.

ვ. რთულნი, მაგალ: სახელ-დება, სახელსვჰსდებ; გულსმოდგინება, ვიგულსმოდგინებ; თავის-დადება, თავს დავუდებ; თავს გამოდება, თავს გამოვიდებ; თავის დანებება, თავს დავანებებ; თავის-დაკჳრა, თავს დაკუკრავ; გულის თქჳმა, გულს ვითქვამ; და სხვანი.

პირველსახეობითთა ზმნებთა თავს დაესხმიან თანდებულნი, რომელნიც მიჰმცემენ ზმნათა შემდგომთა მნიშვნელობათა:

აღ, საზოგადო ლაპარაკში ა. დანიშნავს მოქმედებასა, რომელიც აჩვენებს ზევით მიმართულობასა. უმეშვეობითნი ზმნანი, მექონნი თავს თანდებულისა აღ, ა ითხოვენ შემდგომ თვისა სახელსა თანდებულითა ზედ. მაგალ. აღვიდა მთაზედ; აირბინა კიბეზედ; აიღო თავზედ.

აღმო, საზოგადო ლაპარაკიში ამო დანიშნავს მოძრაობასა შიგნიდამ გარეთ ან დაბლიდამ ზევით; პირველს შემთხვევაში მიიღებს სახელსა თანდებულითა დგან, დამ, მეორეს შემთხვევაში თანდებულითა ზედ; მაგალ. ამოვიდა ორმოდამ; ამოიყვანა ჭიდამ; ამოიტანა ბანზედ.

გან, საზოგადო ლაპარაკში გა დანიშნავს პირველად შიგნიდამ მოძრაობასა და ითხოვს სახელსა თანდებულითურთ დგან, დამ; მაგალ. გავალ სახლიდამ; მეორედ გაშორებასა საგნისაგან, მაგალ. განრიდება, განრომა; მესამედ, მოქმედების შესრულებასა: მაგალ. გათბობა, გაცხელება; მეოთხედ, გასწვრივ მოქმედებასა, ითხოვს სახელსა თანდებულითურთ ზედა. მაგალ. გაატარეს ხიონი ქუჩაზედ; მეხუთე: მოქმედებასა გარდიგარდმო ითხოვს განვითარებითსა ზრუნვასა. მაგალ. გაგლიჯა მრავალ ნაჭრად; მეექსე, როდესაც მოქმედება გახშირდება რომელსამე საგანზედ. გამხიარულება და სხ.

განმო (გამო) აჩვენებს მოქმედებასა შიგნიდამ რისამე, ითხოვს სახელსა თანდებულითურთ დგან, გან, დამ. გამოვიღე უჯრიდამ; გამოვიტან სახლიდამ; გამოვჰქანდაკებ ხისაგან და სხ.

გარდა (გადა), აჩვენებს მოქმედებასა ერთის ადგილიდამ მეორეზედ, მაგალ. გარდავიტან, გარდავსდგამ, გარდავჰწერ.

გარდამო, გარდმო (გადმო), აჩვენებს მოქმედებასა მაღლიდამ ძირს, ითხოვს სახელსა თანდებულითურთ დგან, დამ; მაგალ. გარდმოაგდო მთიდამ; გარდამოხსნეს ჯვარიდამ.

გარშემო (გარემო) დანიშნავს მოქმედებასა იმრგვლივ, მაგალ. გარემოზღუდა ქალაქი ზღუდითა; ციხეს გარშემოავლო ჯარი.

გარე, დანიშნავს მოშორებასა საგნისაგან, მაგალ. გარემიაქცია პირი: ან მოქმედებასა იმრგვლივ; მაგალ. გარემოვლო ქალაქი, გარემოადგა ციხესა.

და, დანიშნავს: ა. მოქმედებასა ზედაპირზედ, ითხოვს სახელსა თანდებულითურთ ზედა, მაგალ. დააკრა ფიცარზედ, დაჰსდო მიწაზედ; დავჰსწერა ქაღალდზედ; დავსდგამ სტოლზედ: გ. გახშირებასა მოქმედებისასა, მაგალ. დავჰქდივარ, დავატარებ.

ზე, ზეალ, დანიშნავს მოქმედებასა ძირიდამ მაღლა, მაგალ. ზეალვალ, ზეალვხდები.

ზედ, ზედა, დანიშნავს მოქმედებასა ზედაპირზედ; მაგალ. ზედვადებ; ზედავჰმხედველობ.

მი, დანიშნავს მოძრაობასა შორეულ საგანზედ, ამას შეუდგება ზმნის ზედა იქ. მაგალ. იქ მიიტანე, იქ წაიღე; შინ მივალ.

მო, დანიშნავს მოძრაობასა ახლოს საგანზედ, შეუდგება ზმნისზედა აქ. მაგალ. აქ მოიტანე, აქ მოდი; აგრეთვე მო დანიშნავს მოქმედებასა გარდიგარდმო, გარემოს ან აქა იქ; მოვჰყრი, მოვჰსდებ.

მიმო, მიდმო. მიმოდა დანიშნავს გარემოს ან აქა იქ მოქმედებასა, მაგალ. მიდამორბენა, მიმოდაქცევა, მიმოდაფანტვა.

ქვე, ქვემო, ქვედა, ქვეშე დანიშნავს მოძრაობასა ძირს, დაბლა, მაგალ. ქვედაცემა, ქვეშემოგდება; ქვედაწევა; ქვედაფენა, ქვედაზიდვა.

უკუნ, უკმი, უკმო დანიშნავს წინა აღმდეგსა მოქმედებასა, მაგალ. უკუმოქცევა, უკუმოღება, უკუვჰსდგები, უკურიდება, უკუმიზღვევა.

შე დანიშნავს მოქმედებასა შინაგან, შეუდგება თანდებული ში, შინა. მაგალ. ხატი შეასვენეს ეკკლესიაში; ქურდი შეეპარათ სახლში; ან მოქმედებისა აღსრულებასა, მაგალ. შეჰკერეს, შეანძრიეს, შელებეს.

შემო დანიშნავს ა. მოქმედებასა გარედამ შიგნით, მაგალ. შემოიყვანა სახლში; შემოიტანა ეზოში; ან ბ, მოქმედებასა გარემოს რისამე, მაგალ. შემოაკერა, შემოლობა.

შთა, საზოგადო ლაპარაკში ჩა, დანიშნავს მოქმედებასა შინაგან რისამე, შეუდგება თანდებული ში,

მაგალ. ჩავარდა წყალში; თან ჩაიტანა მიწაში სიმდიდრე; ჩავიდა ქალაქში.

შთამო, საზოგადო ლაპარაკში ჩამო, დანიშნავს მოქმედებასა ზეიდამ ძირს, მაგალ. ჩამოიყვანა ქალაქში ყმაწვილი; ჩამოიტანა ბარგი; ძირს ჩამოვიდა.

წარ, წარმო, საზოგადო ლაპარაკში წა, წამო დანიშნავს გარემიქცევით მოქმედებასა; მაგალ. წარიგზავნა ელჩად; წაიყვანა ცხინვალს; შინ წამოვიდა, სიტყვა წარმოსთქვა.

წინ, წინაგან, წინასწარ, წინწა, წინადა დანიშნავს წინდასწრებით მოქმედებასა; მაგალ. წინა განვიზრახავ, წინასწარ-ვჰმეტყველობ; წინა ვჰმძღრობ.

ამათ გარდა არიან მარცვალნი, რომელნიც დაესხმიან სიტყვებსა თავად ან ბოლოს; მაგალ. ცა, ზე-ცა; პირი, ზე-პირი; დღეინდელი, მო-დღეინდელა დღედმდე; ერთი, მი-ერთადმე; უკუნი, მიუკუნისადმდე; აქა, მოაქამომდე; მწუხრი, მი-მწუხრი და სხ.

# V. ლექსთ-თხზულება ან სინტაქსი.

**§ 36.** ლექსთ-თხზულება გამოგვიხატავს კანონებსა სიტყვების თანხმობისა და გარიგების ჰაზრში.

**§ 37.** ერთს გამოთქმულს ჰაზრსა წერილით, თუ ზეპირ ეწოდება წინადადება, თვითოეულს წინადადებაში განირჩევიან სიტყვები:

უფალი ჰაზრისა, თხრობილი, ძიება და სხ.

მაგალ. ერთმა ვინმე არისტოტელს შვილი მიჰგვარა სასწავლებლად. არისტოტელემან ხუთასი დრაჰკანი ჰსთხოვა. შვილის პატრონს გაუკვირდა და უთხრა. იმაგ ფასად ერთს ვირს ვიყიდიო. არისტოტელმა უპასუხა». იყიდე და ორი ვირი გეყოლება ერთის მაგიერათო.

**§ 38.** წინადადებანი იქნებიან:

ა. მარტივნი, რომელთა აქვსთ ერთი უფალი ჰაზრისა და ერთი თხრობილი, მაგალ. მოჰკლას ხარი თიგამა; სართი ჯოჯოხეთს ანათებს; ქათამი წყალს დალევს და ღმერთს შეხედავს; ძალი აღმართსა ჰხნავს.

ბ. რთულნი, რომელშიან არიან ორნი, სამნი ან მეტნაკლებნი უფალნი ჰაზრისა ან თხრობილნი, მაგალ. ვარდთა და ნეხვთა ვინადგან მზე ჰსწორედ მოეფინების, დიდთა და წვრილთა წყალობა შენცა ნუ მოგეწყინების; ჩემნი დედ მამანი და დაძმანი მშვიდობით არიან; ივანე და გოგია მიდიან და მიიმღერიან.

## 1. თანხმობა ლექსთა.

**§ 39.** უპირველესი კანონი ლექსთა თანხმობისა, როგორც მარტივისა, ისე რთულისა წინადადებისა არიან:

ა. უფალი ჰაზრისა და თხრობილი დაიდებიან ერთს რიცხვში და ერთს პირში; მაგალ. ბედაურები დაიხოცნენ, ვირებს დარჩათ მოედანი; ზომიერი ღვინო ჭკუას გაგისწორებს, უზომო სხვასაც მოგიშლის, არამც თუ ჭკუას; უცხონი გზათა და უსწავლელნი საქმეთა ჰსცდებიან; ყოველი დაინთქმის სრულიად, კეთილის საქმის მეტი.

შენიშნჳა. მრავალჯერ მრავლობითის რიცხვის მაგიერად დაიდების მხოლოობითი, მაგალ. მადლიერი ვართ, უნდა: მადლიერნი ვართ; ნეტარ არიან, უნდა ნეტარნი არიან; სანთლები ანთია, სკამები ჰსდგას.

ბ. უფალი სიტყვა იქმნების არსებითი სახელი, ზოგჯერმე ზედშესრული და ნაცვალსახელი; მაგალ. სადაც ძალა შევა, სამართალი ბან-დაშ ავა; სამართლით მოჭრილი ხელ არ მეტკინება: ავი ვერ მაკადრიან, კარგი არ მაღირსიან; მაღალი არ მოჰსდრკა, დაბალი ვერ შეჰსწვდა; მე შენკენა ვარ, შენ ემაკებისაკენ; შენი თუ არა იხარჯედეს რა ლხინს ნუ რა ფერი გირჩევნიან.

გ. ზოგჯერმე უფალი ჰაზრისა ან თხრობილი დაიტევების; მაგალ. ჰნახეს და ნახვა მოუნდათ უცხოსა სანახავისა; დედი ნაცვალი თვალში ნაცარი, ე. ი. არის; კედელს ყური, მინდორს თვალი (აქვს); ქალი მორცხვი, ვაჟი ხასი, ქვეყნის ფასი (არის).

დ. როდესაც ორი ან მეტი უფალი სიტყვა ჰზის, მაშინ თხრობილი დაიდების მრავლობითს რიცხვში; მაგალ. კონსტანტინე და ლევან აღირჩივნენ მსაჯულად, დათვი და მელა დაძმობილდნენ, მელამ აღუთქვა საქმეში შველა; ითქმის აგრეთვე: სიცოცხლე და სიკვდილი ბუნებითია; ოქრო და ვეცხლი ქვაზედ იცნობების, მაგრამ ჭკვიანი კაცი ჭკუვითაც ძნელად საცნობია; სწავლა და შრომა სასარგებლოა; პური და ღვინო ძველი ჰსჯობს, ბატონი ახალ-ახალი. აგრეთვე თხრობილი დაიდება მხოლოობითს რიცხვში, როდესაც ორთა უფალთა შორის ჰსხედან კავშირნი: ან, თუ, თუნდა და სხვანი. პეტრე თუ ივანე ჰსწერს წიგნსა.

ე. არსებითი ზმნა, მჯდარი თხრობილად იხმარება შემოკლებითად; მაგალ. რკინა მაგარია (არის); ხე მცენარეა (არის); ძმური სიყვარული კლდისაგან უმაგრესია (არის); თაფლი კარგია (არის), მაგრამ ძაღლის გუდაში ჰსძევს; ავი კაცი აღდგომასაც ავი-ა.

ვ. როდესაც მოქმედებენ პირველი და მეორე პირი ერთად, მაშინ წინადადება დაიდება პირველს პირში, როდესაც მოქმედებენ მეორე და მესამე პირი ერთად, მაშინ წინადადება დაიდების მეორე პირში; მაგ. მე და შენმა ძმამ წირვა ერთად მოვისმინეთ; შენ და ფრიდონ ძმები ხართ.

ზ. სიტყვები, დამნიშნველნი უფლის სიტყვის ვინაობისა, ვითარებისა, თვისებისა, საკუთრებისა და რაოდენობისა, ვითარცა უფალი სიტყვა დაიდებიან ერთს რიცხვში და ერთს ბრუნვაში; მაგალ. ავი ძაღლი თივასა არც თითონა ჰსჭამს არც სხვას აჭმევს; ახალი ცოცხი კარგად ჰგვის, ძველი მოატანს ქვიშასა; ზურგ დაგლეჯილი ჯორი ზეცაში კაჭკაჭს დაინახავს; თვითო გოგრიდან, თითო ჭკუა გამოდის; ჰსჯობს ერთი მოყვარე მრავლისა ღირსი, ვიდრე მრავალნი არა რისამე ღირსნი; ითქმის აგრეთვე: ჩემი ყოველი საქმენი გცოდნიან; უნდა ჩემნი ყოველნი და სხ. თუ შეხვედების უფალი სიტყვა დაბოლოვებული მრავლობითს რიცხვში ები ზედ, მაშინი ზედშესრულნი და ნაცვალსახელნი, დამნიშნველნი მისის ვინაობისა, საკუთრებისა და რაოდენობისა დაიდებიან მხოლოობითად, მაგალ. ჩემი ამხანაკები: ჩემი ძმები; თუ სიტყვები, დამნიშნველნი უფლის სიტყვის ვინაობისა, ვითარებისა, თვისებისა და სხ. ჰსხედან უფლის სიტყვის უკან, მაშინ უფალი სიტყვა დაიდების მოკვეცილად და სიტყვები დამნიშნველნი ვითარებისა, ვინაობისა და სხ. დაიდებიან ბრუნვაში, რომელსაც მოითხოვს ჰაზრი; მაგალ. პეტრე დიდსა (და არა პეტრესა დიდსა) აუშენებია მშვენიერი ქალაქი პეტერბურღი; ირაკლი მეფესა (და არა ირაკლესა მეფესა) დიდი გმირობა უმქნია ასპინძის ომში; სამართლის წიგნი დედაზარდლისა ბადესა ჰგავს, ღონიერი ბუზი შიგ გავარდება და უღონო გაებმის.

ჱ. არსებითი სახელი, დამნიშნველი უფლის სიტყვის თვისებისა დაიდების ერთს ბრუნვაში და რიცხვში უფლის სიტყვასთან: მეფე ირაკლი; სოლომონ ბრძენი; ივანე მსაჯული; გარნა დამნიშნველი ვინაობისა ნათესაობითს ბრუნვაში; მაგალ. ღორის ტილი ფეხზედ დაისვი, მერმე თავზედ გავა; ღჳთის სახელითა; ცის მფრინველნი; ერთს ვისმე კალმუხის ქუდი ეხურა თავზედ და ძალიან თავი მოჰსწონდა, ერთმა კაცმა ყურში ჩაურჩულა: ძამიავ, თავი რად მოგწონსო, ეგ ტყავი უწინ ცხვარს ეცვაო. ჯერ არს შენიშნუად, თუ უფალი სიტყვა ჰზის თავსა, მაშინ არსებითი სახელი თავის დაბოლოვების გარდა მიიღებს უფლის სიტყვის ბრუნვის დაბოლოვებასა; მაგალ. სახელითა ღჳთისათა; მფრინველნი ცისანი; ძმასა გიორგი ბატონი შვილისასა და სხ.

თ. როდესაც რამთონნიმე სახელნი ჰსხედან ერთად შემაერთებელის ნიშნითა -, მაშინ უკანასკნელი მიიღებს სათანადო ბრუნვის დაბოლოვებასა, მაგალ. ბრძოლა მათი იყო ფარ-ხმალ-ისრითა; ქალ-ვაჟნი, ცოლ-ქმარნი; სამოცდა თორმეტთა მხედართა მათ.

ი. ნაცვალსახელი მან და ამისაგან წარმოებულნი ამან (ამ), იმან, (იმ), მაგან (მაგ) თუ უფლის სიტყვის წინა ჰზის, არ შეჰსცვლის დაბოლოვებასა, მაგალ. ამ კაცს უთქვამს; თუ ბოლოს ეთანხმების ბრუნვითა უფალს სიტყვას; მაგ. კაცსა ამას უთქვამს. უფალი სიტყვა, დაბოლოვებული ნაცვალსახელზედ მან, თუ ვინაობის სიტყვის თავსა ჰზის, მაშინ ნაცვალსახელი მან ვინაობის სიტყვის უკან დაისმის, მაგალ. ლუარსაბ მეფემან; დავით მსაჯულმან და არა ლუარსაბმა მეფემან, დავითმა მსაჯულმა.

## 2. გარიგება სიტყვებისა ჰაზრში.

### § 40. კანონნი სიტყვის გარიგებისა ჰაზრში არიან:

ა. თვითოეულნი ზმნანი: მოქმედებითნი, მიჩემებითნი, სხმითგარდასვლითნი, ხმარებულნი აწმდგომს და ქმნილს უსრულს დროებში საზღვრებითის სქესისა და აწმდგომს დროში სათუოს სქესისა, ითხოვენ უფალსა ჰაზრისა სახელობითს ბრუვაში და მიებასა მიცემით ბრუნვაში. მაგალ: ბრიყვი ჭკუას აძაგებს, ის კი ეჭირება; ახალი ცოცხი კარგათა ჰგვის, ძველი მოატანს ქვიშასა; ძალა აღმართსა ჰხნავს; აზნაური მჭადს არა ჰსჭამს, მოშივდება ჭირსაც მომჭამს. მონათა შენთა ნუცა ნაყროვანებასა დააჩვევ და ნუცა სიყმილსა; ნაყოვანებასა შეუდგება გინება და სიყმილსა პარვა; ქათამი წყალს დალევს და ღმერთს შეხედავს; ენა ტკბილად მოუბარი გამოიყვანს გველსა ხჳრელით; გვარიან ცხენი მათრახს არ იკრავს; ერთი ჭროკინი ჩიტისა გაზაფხულს ვერ მოიყვანს; ურჩი მიუშვ ნებასა, თვით შეეყრება მცნებასა; ზურგ დაგლეჯილი ჯორი ზეცაში კაჭკაჭს დაინახავს; განსაცდელი გამოჰსცდის მოყვარესა.

ბ. იგივე ზმნები, ხმარებულნი ქმნილს სრულს დროში საზღურებითისა სქესისა და ქმნადში სათუოს სქესისა ითხოვენ უფალსა მოთხრობითს ბრუნვაში და მიებასა სახელობითს; მაგალ. ვირმა პალო მოჰგლიჯა, ერთი პატრონსა ჰკრა და თორმეტი თითონ იკრა; ღმერთმან დაფუშოს ეშმაკის მუშა; ირემმა ირემს ბალახი მოუკითხა და უთხრა. არც მე მაკლიაო, არც შენაო, მაგრამ ერთმან ერთის გულის დაებაო.

გ. იგივე ზმნები, ხმარებულნი ქმნილს უუსრულეს დროში სალჳრებითისა სქესისა და ქმნილს სრულსა და უუსრულეს დროებში სათუოს სქესისა ითხოვენ უფალსა მიცემითს ბრუნვაში და მიებას სახელობითის ბრუნვაში მაგალ. თხას თხა ურჩევნიან ათასს სულს ცხვარსა, ვეშაპი ასეთს არას ჩაჰყლაპავს, რომ მონელება არ შეეძლოს; თავსაცილს კაცი არ მოუკლავს, შიმშილს კი დაუბნედია.

დ. უფალი და მიება ბრძანებითს სქესში დაიდების იმავე ბრუნვითა, რომელსაც ითხოვენ დრონი, რომლისაგანაც ჰსწარმოებენ; მაგალ. მუცელს აქორებ ქორია, აღორებ ღორია; თუ კეთილი ვერა ქნა, ბორტს ნუ იქმ (მდაბ. იქ); ამხანაგი ნუ გძულს, საშოვარი ნუ გშურს; ახალ კიტრსა და ახალ ამბავს ძვირად ნუ იყიდი, მალე-

გაიაფდება; ბედი მომეც და სანახვეზედ გარდამაგდე; ნუ დაჰსცინებ სხვასა გარდსაგხდება თავსა; ქუდი დადე, სამართალი გაასამართლე.

ე. უფალი წინაშე უმეშვეობითთა ზმნათა ჰზის იმავ ბრუნვაში, რომელთაც მოითხოვენ ღრონი მოქმედებითის ზმნებისა; მაგალ. ყმაწვილი იცინის, ყმაწვილმა გაიცინა, ყმაწვილს გაუცინია; ბუზი ჰბზუვის, ბუზმან იბზუვა, ბუზს უბზუვნია; თუ ჭირის უფალი არა ჰსცდირს, მოცრალი ვისა აბულის მოვაგლახვა; ზაქარიამ მთელი ხმელეთი მოვლო; რამაზამ ერთს დღესა მთელი ქალაქი მოიარა.

შენიშნჳა. ზმნანი ვალ; ქმნ. სრ. ველ; ვჰზი, ქმნ. სრ. ვჰსჯედ, ითხოვენ უფალსა მხოლოდ სახელობითს ბრუნვაში; მაგალ. თაფლი იყოს, თორემ ბუზი ბალდადიდამ მოვა; თითოგოგრიდამ თითო ჭკუა გამოდის.

ვ. უფალი წინაშე ვნებითთა და ვნებით დაწყებითთა ზმნათა ჰზის სახელობითის ბრუნვაში; მაგალ. ზღვა კოვზით არ დაილევა; ან ზღვა კოვზით არ დაილია; გლეხი კაცის შვილი იზდებოდა, ვირდებოდა; ქალი იჯდა ბედს ელოდა, ვაჟი იჯდა ბერდებოდა; ბედაურები დაიხოცნენ, ვირებს დარჩათ მოედანი; სესხი და ვალი არ დაბერდება; ავი მუშა კვირა ძალს გახალისდება; ბევრის ცემით რკინაც გატყდება; ბალი წვერში გამწარდება; თაგვი ბურეჯში შიმშილით არ მოკვდება; კოკა წყალზედ გატყდება, ხარი ქირაზედ მოკვდება.

ზ. უფალი წინაშე ზმნათა თვით ვნებითთა ჰზის სახელობითს ბრუნვაში; მგორავს ქვასა ხავსი არ მოეკიდება; საქონელი პატრონს ეგვანება; უბედურს კაცსა ქვა აღმართში დაეწევა, პანდური მეწყინება, ართუ მეტკინება; სასჯელს ნუ დაერიდები.

თ. ზმნანი მესამის ულღვილებისა, მექონნი თავს ნაცვალსახელთა მ ითხოვენ უფალსა მიცემითს ძ მიებასა სახელობითს ბრუნვაში: მაგალ. სტუმარს სტუმარი ჰსძულდა, მასპინძელს ორივე; ვირი რომ ბატონად გყვანდეს ჰარის ნუ ეტყვი; მელას თავისი მარჩობელი უყვარდა: ავსა კაცსა ავი სიტყვა ურჩევნია სულსა გულსა.

## 3. ხმარება ბრუნვათა.

**§ 41.** სახელობითი ბრუნვა დაიდების კითხვისა მებრ: ვინ, რა? მაგალ. ვინა ჰზის ქვაზედ? კაცი; რა იდო ქვაზედ? წიგნი! სახელობითი ბრუნვა იხმარების:

ა. შემდგომ არსებითისა ზმნისა ვარ; მაგალ: აქლემის ქური და ნემსის ქური ორივე ქური -ა (არის); სწავლა მრავალი -ა და სიცოცხლე მოკლე -ა (არის).

ბ. დამნიშნველნი რაოდენობისა, ზომისა და სხ. მაგალ. ერთი გირვანქა სანთელი; ათი ადლი მაუდი; ასი თაბასი ქაღალდი; ოცი კალათა ყურძენი; თორმეტ წყვილი წინდა; შვიდი უღელი ხარი.

გ. შემდგომად ზმნათა: ვიცი, ვუწყი: მხოლოდ ღმერთმან უწყის წინასწარი; ირაკლი მეფემან იცოდა განზრახვა ლეკთა.

დ. შემდგომად ზმნისზედათა: ვით, ვითა, ვითარცა, ეგრეთ, როგორცრომ; რეცა, მაგალ. ვითარცა ანგელოზი, როგორ რომ ადამიანი.

2. მოთხრობითი ბრუნვა დაიდების კითხვისამებრ: ვინ, რამან? (შემოკლ. რამ); მაგალ. ვინ შეჰქმნა სამყარო? ღმერთმან; ვინ დაიცვა ქალაქი მტრისაგან; სვიმონ მეფემან; რამ დაჰსწო ქალაქი? ცეცხლმა.

3. ნათესაობითი ბრუნვა დაიდების კითხვისამებრ: ვისი, რისა? მაგალ. ვისია ეს მამული? ყაფლანიანთი; რისაა ეს ფუთი? ხისა.

ნათესაობითი ბრუნვა იხმარება:

ა. როდესაც ჰსხედან ორნი არსებითნი სახელნი, ერთი მათგანი იქნება უფალი სიტყვა და მეორე. დამნიშნველი უფლის სიტყვის ვინაობისა ან ვითარებისა, ეს უკანასკნელი დაიდების ნათესაობითს ბრუნვაში; მაგალ. ასის წლის ბებერმა იანვარში მარწყვი მოიდომა; თხას თხის ფეხით დაჰკიდებენ, ცხვარს ცხვრის ფეხით; კაცის თვალი ხარშია.

შენიშნჳა 1. შეხვდება რომ ვინაობის ან ვითარების სიტყვასა ჰსდევენ სხვანიცა ე. ი. არსებითნი სახელნი, ზედშესრულნი და ნაცვალსახელნი, თუ ვინაობის ან ვითარების სიტყვა ჰზის თავსა, მაშინ არსებითნი სახელნი, ზედშესრულნი და ნაცვალსახელნი დაიდებიან ნათესაობითს ბრუნვაში, თუ ბოლოს, მხოლოდ უკანასკნელნი მიიღებენ ნათესაობითის ბრუნვის დაბოლოვებასა, სხვანი დარჩებიან მოკვეცილად. მაგალ. ადგილის კურდღელსა ადგილის მწევარი დაიჭერს; ბევრის ხელის ჭირიმე და ცოტა პირისა; გლეხის კაცის ჭკუა თვალშია და არ თავში. სამის დღის ხბო თავის თავად წყალზედ წავა და დალევს; მეფის გიორგის ძმა; ან სასახლე მუხრან-ბატონი-შვილისა; ქონება მამი ჩემისა; ქალაქი პეტრე დიდისა.

შენიშნჳა 2. არსებითი სახელი დადებული ნათესაობითს ბრუნვაში საზოგადო ლაპარაკში დაიდება თავს: ტფილისის ქალაქი: ლეღვის ხე; სახლის გამგე, თვალის ჩინი.

ბ. წინაშე არსებითთა სახელთა, მჯდართა მოქმედებითის ბრუნვაში: დიდის ლაშქრით; საშინელის ხმით; დაისაჯონ მწარის სატანჯველითა; შავის კაბით; თეთრის ვბილებით; შავის თვალით; ერთის მხრით.

გ. შემდგომ ზედშესრულთა სახელთა: ღირსი, მსგავსი; მაგალ. ღირსი საჩუქრისა; მსგავსი ლომისა; ითქმის აგრეთვე: ღირსი კაცი; მსგავსი სახე.

დ. წინაშე ან შემდგომ ზედშესრულთა სახელთა, მჯდართა შედარებითის ხარისხითა, მაგალ. ცისკრის უნათლესი; თვალი მის უამესს ვერას ნახავდა; უმეტეს დავით მეფისა.

ე. შემდგომად რიცხვითთა სახელთა, დამნიშნველთა განწვალებისა; მაგალ. მესამედი ნაწილი ბაღისა; მეოთხედი ბაღისა.

ვ. დასანიშნველად წელთა, თვეთა, დღეთა შეკითხვის უკან: რამთონისა; მაგალ. ასი წლისა; ხუთის თვისა ორმოცის დღისა.

ზ. შემდგომა ზმნათა; მეშინიან, მრცხვენიან. მა-

გალ. ღვთისა არა გეშიშიან, კაცისა არ გრცხვენიან.

ც. შემდგომად ზმნის ზედათა: ახლოს, მახლობელ, დაბლა, იდუმალ, მაღლა, მარჯვნივ, მარცხნივ, მაგიერ, ნაცვლად, უმეტეს, უფრო, უწინ, უწინარეს, უკანასკნელ, წინაალმდეგ, საშუალ. აქათ, იქით, შიგ, შიგან, შინაგან; შემდგომად, შემდეგ: შორს, წინასწარ, წილ; მაგალ. მახლობელ ქალაქისა; უმეტეს ყოველთა მოწაფეთა; სახლის მაგიერ; შემდგომად ქადაგებისა; მის განკიდე, მის წილ.

4. მიცემითი ბრუნვა დაიდებიs კითხვისა მებრ: ვის, ვისა, რას, რასა? მაგალ. გიჯს რომ მახვილი მიჰსცე და ბოროტს უფროსობა სულ-ერთია; კეთილი რომ ჰქმნა არა კაცი ყურს არ ათხოვებს; ბოროტი რომ ჰქმნა ყველანი ყბად აიღებენ.

მიცემით ბრუნვა იხმარების:

ა. დასანიშნველად წელთა, თვეთა, დღეთა, რომელსაც ჰსდევს შეკითხვა: როდის, რას დროს; ავი კაცი აღდგომასაც ავია; ავი მუშა კვირა ძალს გახალისდება; დეკემბრის ოცსა; ათას რვას ოთხმოცდა მეორესა წელსა. დილას ადრე მოვიდა, პეტრე დიდის მეფობასა.

ბ. დასახელება ადგილთა, თემთა, ქალაქთა, სოფელთა. ოდეს ჰსდევს შეკითხელობა სად. მივალ ქალაქს; ჩავიდა ტფილისს.

გ. შემდგომად ან თავსა სხმითგარდასვლითთა ზმნათა, საკუთარი სახელი რომელიც ასრულებს მოქმედებასა; მაგალ. პეტრე კალატოზს ვაშენებინებ სახლსა; ივანე ალექსიძეს ვაწერინებ წიგნსა.

დ. შემდგომ ზმის ზედათა: ვით, ებრ, მებრ; მაგალ. ლომსავით.

ე. არსებითი სახელი მჯდარი შეერთებულად სახელზმნასთანა, მაგალ: გულს-მოდგინება; გულსმოყვანა; გულს დადება.

5. მოქმედებითი ბრუნვა დაიდების კითხვისამებრ: ვით, ვითა? რით, რითა? დანიშნავს ღონის ძიებასა ან იარაღსა, რომლითაც აღსრულდება მოქმედება; მაგალ. რითა ჰსწერ წიგნსა? კალმითა; რით ჰფრინავს მფრინველი? ფრთებითა; არისტოტელი რით იყო მდიდარი? სიბრძნითა; დღისით მუშაობს, ღამით ჰსძინავს.

მოქმედებითი ბრუნვა დაიდების:

ა. შემდგომ ზედშესრულთა სახელთა: სავსე, მდიდარი, ჩინებული და სხ. მაგალ. ღმერთი სავსეა მადლითა; ანტონი მდიდარია სიბრძნითა; ხალვინე სავსეა ღვინითა; მდიდარი ჭკუვითა; აგრეთვე ითქმის: პირით თეთრი; სახით ლამაზი; მარჯვე მიმოხვრითა; ბრჭგუ გონებითა.

ბ. შემდგომად შეკითხულობისა: რითა, საიდამ? მაგალ. ზღვით წავიდა, ხმელის გზით მოვიდა; სპარსეთით, იერუსალიმით.

გ. შემდგომნი ზმნანი, დამნიშნველნი აღვსებისა ან განმდიდრებისა; ამოაგო ქვითკირითა; განამდიდრა მადლითა.

დ. შემდგომად ვნებითთა და თვითვნებითთა ზმნათა; მაგალ. ირაკლი იდიდა სიმხნითა; სოლომონ მეფე ქებული სიბრძნითა; დაითრო ღვინითა; დაშვრა საქმითა.

6. წოდებით ბრუნვა იცნობების კითხვითა: ვინაო, რაო? მუდამ ჰზის ჰაზრში განკერძოვებით: მაგალ. ვაიმე, ძმაო თარხანო, რა ჭკუაზედ თხლადხარო; ხიზილალა ზამბილისა ცოტა ჭაძე, ძამუაო, თვარემ მუცელს შემოგბერავს, ჩემი არა ბრალიაო; ბებიავ, იმიტომ გაკოცებ, რომ კვერი მიტეხო. გამხიარულდი, ბუხარო, გულ-ჩახოული ნუ ხარო.

7. განვითარებითი ბრუნვა იცნობების კითხვითა: ვინად, რად? მაგალ. დაიდგინა მსაჯულად; ეკურთხა მეფედ; ღმერთმან შეჰქნა კაცი ხატად და მსგავსად თვისად; მდინარე განიყოფების ოთხ ტოტად; განვიდა მინდვრად.

განვითარებითი ბრუნვა დაიდების:

ა. შემდგომ ზმნათა, რომელნიც დანიშნვენ მიმართვასა სადმე ან რადმე. მაგალ: აღვიდა ცად; მოვიდა ქვეყნად; წარმოავლინა სპანი ორბეთის მოსარბევად.

ბ. შემდგომად ზმნათა, დამნიშნველთა სყიდვისა, გაყიდვისა და ნაწილებად დაყოფისა შეკითხვითა რამთონად: გაჰყიდა სამ შაურად, იყიდა ხუთ აბაზად; ძმებმა მამული გაიყვეს სამად.

გ. შემდგომად ზმნათა, დამნიშნველთა გახდომისა, შექმნისა (ვიქმნები), მაგალ. კაცად გახდა, გარდაიქცა ირმად; დაიდგინა მსაჯულად.

8. სადაობითი ბრუნვა იცნობების კითხვისამებრ: ვისას ან რისას? მაგალ. მამამისას, დედისას, დისას.

## 4. ხმარება თანდებულთა.

**§ 42.** თანდებულნი დაიდებიან ან სიტყვის თავსა ან ბოლოს შეერთებულად ან ცალკე.

1. თანდებულნი, რომელნიც დაიდებიან სიტყვების თავსა არიან დაწვლილებით განმარტებულნი § 32, მესამეს მუხლში.

2. თანდებულნი, რომელნიც დაიდებიან სიტყვის ბოლოს შეერთებულად არიან:

ა. მთხოვნი ნათესაობითის ბრუნვისა:

გან, მაგალ. ეს რისაგან არის; მიწისაგან; მეფე ლუთისაგან სვიანი. და სხ. თანდებული ესე ითხოვს აგრეთვე მოქმედებითს ბრუნვასა, ნახე დაბლა.

და, დამი, დმი, მაგალ. ლოცვა ღუთისადმი; მარიამისდა; ზოგჯერმე ამ თანდებულთ მაგიერად იხმარება მარტო დ, მაგალ. მარიამისად; მამიჩემისად.

თან, თანა, მაგალ. ამისთანა, მაგისთანა, იმისთანა; ღუთის გულისა თვის, ჰსწუხს მამისათვის; ან შემოკლებით ბატონთან (ბატონისა თანა); დავითთან (დავითისა თანა; თანდებული ესე იხმარების სიტყვის თავსა ცალკე, მაგალ. ხე დანერგული თანა წარსადინელსა წყალთასა.

თვის, მაგალ. უკუდო ხარი თავისთვის არ იყო,

ხვას ბუზს უგერებდაო; ჰწუხს მამისათვის: თანდებული თვის შეიცვლება მდაბიურს ლაპარაკში თვინ ზედ, მაგალ. მარხვა ვჰსჭამო დოსთვინაო (დოსთვის), ქურდობა ვჰქნა ხზოსთვინაო, ივანესთვინ, ზურაბის თვინ.

კენ, მაგალ. მივალ ხიდისაკენ; თავის მამისაკენ იწევს; მიჭირავს თავი აღმოსავლეთისაკენ.

კერძ, მაგალ. მის კერძ.

კიდე, კიდეგან, განკიდე, მაგალ. ვისთვის კიდე ჰსტროდა, ვეფხვისტყ. 109; გაუკვირდა მეტად კიდე; ქილილა 92; კიდეგან დაიდების თავად სახელისა და განკიდე ბოლოს; კიდეგან შეწევნისა; ან შეწევნისაგანკიდე·

ბ. მთხოვნი მიცემითის ბრუნვისა:

ზე, ზედ, ზედა, ზედან, მაგალ. უმჯობეს არს ქვის საკოდელზედ წოლა უშიშრად. ვიდრე ოქროს ცხედარზედ და შიშით; ავიდა მთის წვერზედა ან შემოკლებით მთის წვერზე; წყლის პირსა ზედა, შემოკლებით, წყლის პირზედ; მას ზედ, შემოკლ. მაზედ; თანდებული ზე დაიდების ცალკეცა, მაგალ. ავრილიანე მეფის ზე, ე. ი. ავრილიანეს მეფობაშა ან მეფობის დროს.

შინ, შინა, შემოკლებითად ში, შიდ, მაგალ. სახლსა შინა, შემოკლ. სახლში; მოყვარე არს ერთი სული ორს სხეულში მკვიდრი.

უკან, მაგალ. ზურგს უკან; მასუკან.

გ. მთხოვნი მოქმედებითის ბრუნვისა:

გან, მაგალ. პირითგან, ქალაქითგან. ასო თ, მჯდარი მოქმედებითის ბრუნვის ბოლოს მდაბიურს ლაპარაკში შეიცვლება დ. მაგალ. ქალაქიდგან, პირიდგან, ან მაღრანდვალეთიდამ, პირიდამ.

თურთ, ურთ, მაგალ. ძმითურთ, კაცებითურთ, ნათესავითურთ.

დ. მთხოვნი სადაობითის ბრუნვისა:

დმი, დამი, მდე, მდინ, დმის, მაგალ. აღმოსავლეთით ვიდრე დასავლეთადმდე; უკუნითი უკუნისადმდე; ყელადმდინ, შემოკლ. ყელამდინ წყალში ჰზის; სიკუდილადმდინ არ დამავიწყდებით.

## 3. თანდებულნი ცალკე მჯდარნი შეუერთებლად.

მ თ ხ ო ვ ნ ი ნ ა თ ე ს ა ო ბ ი თ ი ს ბ რ უ ნ ვ ი ს ა.

ამიერ, იმიერ, მაგალ. ამიერ მდინარისა, ლიხის მთის იმიერ.

გალმა, გამოღმა; მაგალ. მტკვრის გამოღმა; თანდებული გალმა ზოგჯერმე ითხოვს მიცემითსა ბრუნვასა; მაგალ. წყალს გალმა გავიდა.

გარდა, გარდაისად, თვინიერ, მაგალ. მზითვისა და ნიშნის გარდა; გარდა ამისა; ღუთის გარდა.

გარემო, გარემოს, გარშემო, მაგალ. გარშემო ქალაქისა.

გარდიგარდმო, იგურდივ: გზის გარდიგარდმო.

გარე, გარეთ; გარეშე; მაგალ. ქალაქის გარეთ; გარეშე ღუთისა.

გარეგან, გარედგან, გარედამ, გარედან, მაგალ. გარეგან ტაძრისა; გველი გარედამ არის ჭრელი, კაცი შიგნიდან.

ზე, მაგალ. ავრილიანე მეფის ზე.

თვინიერ; მაგალ. თვინიერ ღვინისა.

მიმართ, მიმართ.

მიერ, მაგალ. პავლეს მიერ; მის მიერ.

პირ-და-პირ, პირის პირ, მაგალ. პირი-და-პირ ტაძრისა.

ქვე. ქვეშე. ქვეშ, მაგალ. სამართლის ქვეშე.

წინ, წინაშე, მაგალ. ღუთის წინაშე; წინაშე მსაჯულთა.

შორის, მაგალ. შორის ერთა და მღვდელთა.

შუა, მაგალ. ადამიანის პირის კანი ხახვის შუა გარსზედ უფრო თხელია და თუ ერთხულ გაიხა, კამბეჩის ტყავზედ უფრო გასქელდება და შეიქნება ურცხვი.

ზევით ხსენებულნი თანდებულნი იხმარებიან აგრეთვე, ვითარცა ზმნისზედანი: მაგალ. გალმა გავიდა; შინ წამოვიდა; ქვეშ იდვა; ცას ქვეშე; კედელსა და კედელს შუა; ცად მიმართ.

**§ 43.** შესადგენელად შეკითხვის წინადადებისა იხმარებიან: ხომ, განა, მაგალ. ჩემი ძმა ხომ არ გინახავთ; განა რას ამბობენ; ან ითქმის წავიდა? წიგნს კითხულობს? დაუწერია? შესადგენელად სათუოს ან საწადისისა წინადადებისა იხმარებიან: თუ, თუსადამე, თუმცადა, დალათუ; უკეთუ, უკეთუმცა; რომ, თურომ; უნდა; ნეტარ, ნეტართუ, ნეტავი; დასამტკიცებლად თქმულისა: ვე, ც, ცა, მცა, მცადა; და, ვედა, დამცა, ო, რე.

## 5. ნიშანნი მართლ წერილობისა:

**§ 44.** მძიმე ჰზის: საშუალ ორთა წინა დადებათა არ შეერთებულთა კავშირითა ორისა ან სამის უფლის სიტყვების შუა, ორისა და სამის თხრობილის სიტყვებისა; აგრეთვე, ორთა ან სამთა ვითარებითთა ან თვისებითთა სიტყვათა; აგრეთვე ჰზის თავსა და ბოლოს წოდებითისა ბრუნვისა, წინაშე ნაცვალსახელთა: ვინ, რა, რომელი; და წინაშე მიმღეობათა:

წ ე რ ტ ი ლ ი და მძომე ჰზის ბოლოს რამთონისამე წინადედებათა.

ო რ ი წ ე რ ტ ი ლ ი განჰყოფს ორ ნაწილად რამთონსამე წინადადებასა.

წ ე რ ტ ი ლ ი ჰზის ჰაზრის შესრულების უკან.

ძველს წერილებში წერტილისა და მძიმის მაგიერად ჰზის ერთი წერტლი; ორი ან სამი წერეტლი ერთის წერტლის მაგიერად.

## 6. საზომი ლექსთა.

**§ 45.** საზომი ლექსთა საზოგადოდ არიან სამგვარნი: პირველს გვარსა ეკუთნვიან ლექსნი, მახვილოვანნი, როდესაც სიტყვები გამოითქმებიან მახვილის შეწევნითა, მაგალ. რუსული ლექსები; მეორე, გრძელ და მოკლე მარცჳლებიანი, როდესაც თვითოეულს სიტყვასა აქვს ერთი გრძლად გამოსათქმელი მარცვალ და სხვანი მოკლე, ვითარც ბერძნულსა და ლათინურს ენებსა, მესამე მარცჳლოვანი, სადაც დაიცვენ მარცვალთა რიცხვთა, როგორც ქართული, სპარსული და სხვანი.

### ლექსნი ქართულის ენისა განიყოფებიან:

I. წყობილად, რომელთაც აქვს ხუთი მარცვალი და თვითოეულს ცაეპში ორი ან ოთხი ლექსი, მაგალ.

1. შეგწირე გული
სურვილით წყლული

4. კეკლუცმა ისრით
გამგმირა ისრით,

2. მაქვს სასოება
მომცე მე შვება

5. ლამაზი ვარდთ კონა
გმლვნი კეკლუცთ მონა.

3. რა დაგინახე
მზედ გამოგსახე;

6. გვედრებ საყვარელს
მომხედე მე ხელს.

ალვალენ ენა
გაქებ მეშენა.

ან 1. შავარდნის თვალთა
და ბაგე ლალთა
მივუალერსო
ჩემთა შემწყალთა;

2. ვარდმან ბულბული
ცეცხლ ჰყო დაზმული
აწ ესდენ კმა არს
სათქმელი სხვა არს.

II. ბაიათი ან შვიდ მარცჳლოვანი ლექსი, თვითოეულს ცაეპში 4 ლექსი აქვს, მაგალ.

იადონს ისევარდა,
და სუმბულს ისევარდა,
თქვა მაისმან მე შენგან
დაზმულ ვარ, ისევარდა.

თუთი ლალობს რალაწვად
მას ვადარნეთ რალაწვად,
ვეჭვ ყაყაჩოს უხარის
გულსა ჰსჩნია და ლაწვად.

III. გაფი ან რვა მარცჳლოვანი ლექსი თვითო ცაეპში 5 ლექსი, პირველსა სამსა აქვსთ ერთი რიფმა და ორს უკანასკნელ სხვა. მაგალ.

ახალო ალნაგო სულოდა;
ედემში ალმოსულოდა,
ჩემს ეცლზედ დანერგულოდა
სიცოცხლეს შენგან მოველი,
უკვიდავება ხარ ცხოველი.

ორის კვირისა მთვარეო,
ნათელ ბრწინვალედ არეო,
ანგელოზთ მიწყივ მდარეო,
სიცოცხლეს შენგან მოველი
უკჳდავება ხარ ცხოველი.
დიმიტრი თუმანიშვილი.

IV. მულამბაზი ან ათმარცჳლოვანი ლექსი, თვითოეულს ცაეპში აქვს 9 ლექსი, მაგალ.

სევდის ზალს შეველ შენალონები,
მოჰრეფად მსურდა ვარდის კონები,
ვარდმან შემრისხა თავ-მომწონები
იხარი მცყორცნა დასამონები,
სრულიად მიმილო ყოვლი ლონები,
მითხრა იფიქრე გულს ნაქონები,
მისთვის იქნები დასაყოვნები.
ვერ მივხვდი მახვილ განაწონები,
მისთვის შევიქენ ცრემლთა ფონები.

იასა ვჰკითხე მუნ იდგა ნაზი,
ვარდსა რა უქმენ კართა სარაზი,
ამაყად მწყრალი ვჰნახე ლამაზი
მანცა გამაგდო, გარეგან გაზი,
შენგან გვაჩნია გულებსა ხაზი
სიხარულიდამ დაბლა კერძ დაზი,
შენ გულსა ჰკითხე, მიაპყარ გაზი,
შენის გონებით იქნება რაზი
ჩვენ დაგვთმეო და სხვას ემონები.

ბესარიონ სიყრმის დროსა დაჰსცრფოდა ერთს მშვენიერს ქალსა (ვარდი), ქალმა შეჰსწამა სხვის კეკლუცის მიჯნურობა; ამისთვის გული აიყარა და ღვარძლით უარჰყო ბესარიონის სიყვარული. ბესარიონის საცრფოსა ჰყვანდა ორი მეგობარი ქალი. გულწყლულმა და დაღონებულმან ბესარიონ მიმართა პირველ ქალსა (იას). ქალმა გამწყრალის გულით უარი უთხრა. განძებული პირველის ქალისაგან მიმართა მეორე ქალსა (ნარგიზს). თუმც მეორე ქალსა შეებრალდა და უთხრა ყარიბსა მონაზებითა:

ვარდი მით არის გულდაკლებითა,
რომ შენი იყო თავ-დადებითა,
შენ რისთვის დაჰსთმე სხვისა ხლებითა,
თავი მოჰსწონდა, ჰყვანდი ნებითა,
რად გიკვირს გასწყრეს ცეცხლ მოდებითა
ნაცვალი მოგხვდა დანახსოვნები.

როდესა ბესარიონ უიმედო გახდა, გამოვიდა და ბაღის კარს დაჭჯდა და ჰთქვა.

დავჭბრუნდი ყოვლგნით შეუბრალები,
ბაღის კარს დავჭსჯექ შენაძალები,
ცრემლით ამევსნეს მწირნი თვალები.
ვიყავ ბედისა დამაბრალები,
ვინც მნახვიდენ დამაშვრალები,
შეიქნებოდნენ ჭირ-ნაკრძალები;
მეც მომხვდა სოფლის მკვლელი ბრჭალები
მიჯნური სიკვდილს არ ვემალები,
თავი მაქვს მისთვის შენაწონები.

V. თეჯლიში ან თერთმეტი მარცჳლოვანი შაირი, აქვს ტაეპში ოთხი ლექსი ან ექვსი.

1. შავნი შაშვნი, შავ გალიაში მსხდარნი,
სუფთად მხმობნი, ხმა ლარიბად მსტვინავნი,
მრჩობლად მხედნი მით ერთითა პირითა
მათებურად სალგულთ ამატკინავნი.

2. გაზაფხულის შემოსვლისა მხმობელნი
ია ვარდ ზამბახთა მახარობელნი,
სხვა ყვავილთა და სხვა ამბავთა მთხრობელნი
შავ ხავედ მოსილნი, ქუფრად მბზინავნი.

3. ერთი ერთის მიმდევარნი, ერთ პირნი,
ორნი ერთის შესაპყრობად მომზირნი,
საშიშარად შარას თვალს შემაჭვირნი,
ხან მოწყენით, ხან ლხენით მღიმარნი.

4. შემოკრბით, მოდითა ვნახოთ ვინ არნი
ორნი ტოლნი შავმოსითა მჩინარნი.
არ მოწყენით მომღერალნი, მღიმარნი,
ბესიკისა ცრემლის დამადინარნი.

ბესარიონ გაბაშვილს უთქვამს ეს შაირი მშვენიერის ორს შავს თვალზედ.

ან. შე საწყალო, ჩემო თავო, რა იქენ,
ქვეყანაში სასაცილო შეიქენ,
საითაც გაიქეც, იქით წაიქეც
ბოლოს დროს ბედოვლათი შეიქენ;
რომელს დავაბრალო ეს რისაგან არის
ეს საქმე ჩემის ჭკუისაგან არის.

თითქმის ვიყავ ქვეყანაში ქებული,
ჭიქასავით ოქროს ყუთში დებული,
ეს რა მომივიდა ახირებული
რაც მომიხდა განუსჯულობით არი.
რომელს დავაბრალო ეს რისაგან არი
ეს საქმე ჩემის ჭკუისაგან არი.

ბრინჯი ვიყავ, ქერობა რად მინდოდა,
ტრედი ვიყავ მწყერობა რად მინდოდა
მოდი მითხარ ბერობა რად მინდოდა
ვეჭოფ ჩემის უბედურის დღისაგან არი,
რომელს დავაბრალო ეს რისაგან არი
ეს საქმე ჩემის ჭკუისაგან არი.

საათნამა შეინახე შენთანა,
საჯინიბოს დააყენე ცხენთანა,
ველარ წავა ხონთქართან ყეენთანა.
ნაქებია სუფრაში ჩვენთანა.
რომელს დავაბრალო ეს რისაგან არი
ეს საქმე ჩემის ჭკუისაგან არი.
საყათნამა.

VI. მუსტაზადი ან თოთხმეტ მარცჳლოვანი შაირი. რომელსაც ტაეპში აქვს ხუთი ლექსი.

ციერთ ისარნი, მოისარნი ჩვენდა ირენით,
ილმენით გულნი ჭირნახულნი, შეგვიწყალენით,
უცხონი თემით, სოფლისა ცემით გავიგარენით,
უჭვნობნი ვარდნი, ამა დარდით დავიბზარენით,
არ ითქმის ენით, არცა სმენით, ეს იკმარენით.

VII. შაირი, ან თექვსმეტ მარცჳლოვანი შაირი, მქონი ოთხის ლექსისა ტაეპში და თვითოეული ლექსი განყოფილი ორად. მაგალ.

ფილოსოფოსნი შემოჰკრბენ, || ამაზედ ჰქონდათ
ცილობა,
ბატონი კაცსა ასაქმებს, || და ჭკუას გამოცდილობა,
ათასად გვარი დაფასდა, || ათი ათასად ზდილობა,
თუ კაცი თითონ არ არის, || ცუდია გვარი შვი-
ლობა
შოთა რუსთველი.

VIII. ჩახრიხაული ან ფისტკაური ან ოცმარცჳლოვანი ლექსი, თვითოეულს ხანაში აქვს 4 ლექსი, და თვითოეული ლექსი განიყოფების ოთხად:

შენ გონიერო || გულის ხმიერო || თვით მეცნიერო ||
მეფევ ძლიერო.
მიუხდომელო, მიუწთომელო, მიუთხრობელო,
წრფელ-სახიერო,
განათლებულო, || გალომებულო || გაბრწყინებუ-
ლო || მზეო ციერო,
გალაღებულო || გალომებულო || კჳლავ გო-
ლიათო || გულ-ლმობიერო.
აბდულ მესია შავთელი.
თამარ წყნარი || შესაწყნარი || ხმა ნარნარი || პირ-
მცინარი,
მზე მცინარი || საჩინარი || წყალი მქნარი || მო-
მდინარი,
მისთვის ქნარი || რა არს ქნარი || არსით მთქნარი ||
შუქ-მფინარი,
ვარდ შამბნარი || შამბ მალნარი || ლაწვ. მწყაზარი ||
შუქ-მფინარი.
**ჩახრუხაძე.**

IX. იამბიკო, ქართულად კუდ-კვეცილი არის ურიფმო;
ცასა ცათასა დამწყები ღმერთ მთავრობა
ძე საუკუნოსს პირველი და კვალადი,
სულმან ლჳთისამან სრულ ჰყო, არ ოდეს ქმნადი
სამებით სრულმან ერთითა ღვთაებითა
მიწით პირმშოსა პირველისა კაცისა.

დრო გამოიცვალა, აწინდელნი მწერალნი, თუმცა დაიცვენ ლექსებში მარცვლების რიცხვსა, აღარა ჰბაძვენ სპარსულის ხმის ლექსებსა. ალექსანდრე ჭავჭავაძემ პირველმა იწყო ლექსების წერა მიმსგავსებით ევროპეულთა პოეტთა, იმას მიჰბაძა ნ. ბარათაშვილმა და სხვებმა, დარჩა სახალხო პოეზია, რომელსაცა აქუს განსაკუთრებული თვისება, არ დამოკიდებული სხვათა ენების ლექსეზედ. მაგალ.

## დავით გურამიშვილისა.

ეო, მეო, აქეთ მომხედეო.
რას მოგითხრობ, საყვარელო, ყური დამიგდეო
არა ვინ არს უფროსი ღუთისაგან უდიდეო,
ღვთის სიტყვასა, კაცთა ძესა სიტყვას მისმენდაო.

გზასა, რომელსა ხვიდოდე წინდაიხედეო,
ფეხი არიდე საფრხესა, არსად ჩავარდეო
თავსა ასეთს ნუ იხარებ, ბოლოს ინანდეო,
ასეთს ნუ რას მოივაჭრებ, რომ დაზიანდეო.
და სხვანი.

## მესტვირული.

ნეტარ ქება როგორ ითქმის ამ თბილისის ქალაქისაო.
ზამთარი არის ბროლისა, ზაფხული ზურმუხტისაო,
გარს ახვევია ბაღები, ჩარხი უბრუნავს წყლისაო,
შიგ წისქვილები უბრუნავს, გარსშემოუვლის წყალია.
ქალაქში აბანოები ბადალი ხმელეთისაო
ძირიდამ აშენებული, აუზები არს ქვისაო
მაღლიდამ გადაჭედილი წითელი აგურისაო,
და სხვანი.

## დ ა ს ა ს რ უ ლ ი.

## ცთომილებანი.

| გვერდი, | სვეტი, | ტრიქონი. | დაბეჭდილია, | უნდა გასწორდეს. |
|---|---|---|---|---|
| II. | 1. | 20. | შემშლილი | შეშლილი |
| IV. | 2. | 14 ძირიდან, | წოდებელი, | წოდებული, |
| V. | 1. | 34. | ვჰსქვაათ, | ვჰსთქვათ, |
| VII. | — | 10 ძირიდან, | დაბოლოვებელთა | დაბოლოვებულთა |
| VIII. | 1. | 9. | და არცა, | და არა |
| — | 2. | 14. | დეკან-ზნიანი, | დეკანოზიანი |
| — | 1. | 12. | დაბოლოვებელნი, | დაბოლოვებულნი. |
| XXIV. | 2. | 5 ძირიდგან. | მახსან | მახს ან. |

საუნჯე ქართულის ენისა.

# ქ ა რ თ უ ლ - რ უ ს უ ლ ი

# ლ ე ქ ს ი კ ო ნ ი.

ხელ-ახლად შემუშავებული

დ ა ვ ი თ ჩ უ ბ ი ნ ო ვ ი ს ა გ ა ნ.

# ГРУЗИНО-РУССКІЙ

# СЛОВАРЬ.

ВНОВЬ СОСТАВЛЕННЫЙ

Давидомъ Чубиновымъ.

САНКТПЕТЕРБУРГЪ.

ТИПОГРАФІЯ ИМПЕРАТОРСКОЙ АКАДЕМІИ НАУКЪ.

Вас. Остр., 9 лин. № 12.

1887.

პატივ-ცემულო ილია ლაზარიჩ!

თქვენი უხვი შემწეობა განსავრცელებლად ჩვენის სამშობლო ლიტე-რატურისა მაიძულებს, რომ ეს ჩემი შრომა შევამკო თქვენის ძვირფასის საქართველოსათვის სახელითა. თქვენ რომ არ მოგესწრათ ახლანდელი ჩემი შრომა დიდხანს დარჩებოდა დაუბეჭდავად და რადგანაც ინებეთ თავზედ აღება დასაბეჭდის ხარჯისა, ამისთვის მე გიძღვნი ჩემს შრომასა და გთხოვთ რომ მიიღოთ ეს ჩემი ღვაწლი გულ-სავსებით.

დავით ჩუბინოვი.

5 ივნისს 1887 წელსა.

# შემოკლებით დაწერილნი სიტყვები და წიგნების სახელები, რომელნიც იპოვებიან ლექსიკონში.

## ა. ღრამმატიკის ტერმინები.

**ს**, სახელი, **ზედ.** ზედშესრული სახელი; **ნაცვ.** ნაცვალ-სახელი; **ზ,** ზმნა: **ზმ.** ზმნა მოქმედებითი; **ზვ.** ზმნა ვნებითი; **ზუ,** ზმნა უმეშველობითი; **ზთვ.** ზმნა თვით ვნებითი; **ზმიჩ.** ზმნა მიჩემებითი; **ზსხმ.** ზმნა სხმით გარდასლვითი; **ზვდ.** ზმნა ვნებით დაწყებითნი; **თანდ.** თანდებული; **ზზ.** ზმნის ზედა; **კავშ.** კავშირი; **შორის.** შორისდებული; **მრ.** მრავლობითი; **მდ.** მდაბიური.

## ბ. წიგნები ძველისა და ახალის აღთქმისა.

**დაბად.** დაბადება; **გამოსვ.** გამოსვლა; **ლევიტ.** ლევიტელთა; **რიცხვ.** რიცხვთა; **2 რჯ.** მეორე რჯული: ესენი არიან მოსე წინასწარ-მეტყველის წიგნები; **ისუ.** წიგნი ისუ ნავესი; **მსაჯ.** წიგნი მსაჯულთა; **რუთ.** რუთისა; 1. 2. 3. 4. წიგნნი **მეფეთა;** 1. 2 **ნეშტ.** ნეშტთა წიგნები; 1. 2. 3. **ეზდრ.** წიგნები ეზდრა წინასწარ-მეტყველისა; **ტობ,** ტობიასი; **ივდ;** ივდითისა; **ესთ;** ესთერისა; **იობ.** იობისა; **ფსალ. ან დავით.** ფსალმუნი ან დავითნი; **იგავ,** წიგნი სოლომონისა იგავთა; **ეზეკ.** ეზეკიელისა; **დან,** დანიელისა; 1. 2. 3. **მაკ.** წიგნები მაკაბელთა; **მატთ.** სახარება მათესი; **მარკ.** მარკოზისა; **ლუკ,** ლუკასი; **იოან.** სახარება იოანესი; **საქმ. მოც.** საქმე მოციქულთა; **იაკობ,** ეპისტოლე იაკობისა; **პეტრ.** 1 და 2 ეპისტოლე პეტრესი; **იოან.** 1, 2, 3. ეპისტოლენი იოანესი; **იუდ.** ეპისტოლე იუდასი; **რომ.** რომაელთა ეპ. პავლე მოციქულისა; 1. 2. **კორ.** პირველი ან მეორე ეპისტოლე კორინტელთა; **გალატ.** გალატელთა; 1 და 2 **თესალ.** თესალონიკელთა: **ებრ.** ებრაელთა; **გამოცხ.** გამოცხადება იოანე მოციქულისა; **თთვენი,** საეკკლესიო წიგნი; **სვინაქს.** სვინაქსარი, მოკლე წ̃ათა ცხოვრება; **ღუთ-მეტყ.** ღ̃უთისმეტყველება ანტონი კათალიკოზისა 4 ტომი: **ანდრ.** წიგნი ანდრია სალოსის ცხოვრება; **ვასილ. დ.** სწავლანი და თარგმანი დავითნისა ღ̃თ შემოსილისა მამისა ჩვენისა ვასილი დიდისა; **გრიგ.** გრიგოლ ნოსელისა ცხოვრება და შესხმა ვასილი დიდისა და სხვანი სწავლანი; **მანანა,** საეკკლესიო სწავლანი და მოთხრობანი.

## გ. ისტორიულნი წიგნები:

**1 ქართლ. ცხ.** ქართლის ცხოვრება შეკრებილი ბძანებითა ვახტანგ VI მეფისათა და დაბეჭდილი უფ. ბროსეტისაგან; 1849 წელსა.

**2 ქართლ. ცხ.** ქართლის ცხოვრება, ა. ვახუშტისა, ბ. ქრონიკონნი; გ. შედეგი ქართლის ცხოვრ. დ. ქართლ ცხოვრ. სეხნია ჩხეიძესა და ე. პაპუნა ორბელიანისა; ვ. ცხოვ. ირაკლი II მეფისა; ზ. შედეგი კახეთის ცხოვრების; თ. ცხოვრება მეფის როსტომისა გორგიჯანიძისაგან, ესე ყველანი დაბეჭდილია დ. ჩუბინოვისაგან; 1854 წ. **გორგ.** გორგიჯანიძის ქართლის ცხოვრება; **მოთხ. თ. ბ,** მოთხრობა თეიმურაზ ბატონი შვილისა, დაბეჭდ. ჩუბინოვისაგან 1848 წ. **მოთხ. ბ. ვ.** მოთხრობა ბატონი შვილის ვახტანგისა; **წმ. ცხოვ,** წმინდათა ცხოვრება; შეკრებილი ბესარიონ კათალიკოზისაგან; **მარტ.** მარტრიკა ცხოვრება წმინდათა ქართველთა მოწამეთა, ქმნილი ანტონი პირვლის კათალიკოზისაგან; **მზამეტყ.** მზამეტყველება ანტონი I კათალიკოზისა; **ხრონოგრ.** ხრონოგრაფი, თარგმნილი ბერძნულისაგან, მშვენიერად დაწერილი; **ხრონ.** ხრონოლოღია, უფ. ბროსეტისაგან დაბეჭდილი 1867 წ.; **გუჯ.** გუჯარი; **სიგ.** სიგელი; **1 ქართ. ქრ.** ქართული ქრისტომატია დაბეჭდილი ჩუბინოვისაგან 1846 წელსა. **2 ქართ. ქრ.** ქართული ქრისტომატია, მისგანვე დაბეჭდ. 1863 წელსა; **სამ. ვ. მ.** სამართალი ვახტანგ VI მეფისა; **სამ. გ. მ.** სამართალი გიორგი მეფისა; **სამ. აღბ.** სამართალი აღბუღასი; **სამ. კათალ.** სამართალი კათალიკოზისა; **სამ. მოსეს.** სამართალი მოსესი; **სამ. ბერძნ.** სამართალი ბერძნული; **სამ. სომხ.** სამართალი სომხური; **დასტულ.** დასტულამალი, სამეფოს კარის გარიგების წიგნი, ვახტანგ VI მეფსა; **ბაქრ.** დიმ. ბაქრაძეს აღწერა გურიისა და აჭარასი, დაბეჭდ. 1878 წ.; **რუის. კან.** რუისის კრების კანონები.

## ლექსები.

**ვეფხ.** ვეფხვის ტყაოსანი, დაბეჭდ. უფ. ჩუბინოვისაგან 1860 წ. **განმ. ვეფხ. ბ. თ.** განმარტება ვეფხვის ტყაოსნისა ბატონი შვილის თეიმურაზისა; **შავთ.** აბდულ მესია შავთელისა თამარ მეფის შესხმა; **ჩახრ.** ჩახრუხაძესი, შესხმა თამარ მეფისა; **დიდ-მოურ.** დიდი მოურავის ცხოვრება, ლექსად თქმული იოსებ თბილელისაგან სააკაძისა; დაბეჭ. ტფილ. 1851 წ; **წყობ.** წყობილ-სიტყვაობა ანტონი I კათალიკოზისა; **არჩილ.** არჩილიანი; **გურამ.** გურამიანი ან დავითიანი; **ჩონგ.** ჩონგური, გამოკრეფილი ლექსები, დაბეჭდილი უფ. ლორთქიფანიძისაგან; **რუხ.** ბრ. დ. რუხის ბრძოლა გრიგოლ დადიანისა, დაბეჭდილი ქართულს ქრისტომატიაში; რუხ. ბრ. ბ. გ. რუხის ბრძოლა ბესარიონ გაბაშვილისა; **თეიმ. I** მეფის თეიმურაზის I ლექსები; **სარკ.** სარკე თქმულთა, ლექსები მეფის თეიმურაზის II; **სვინაქ.** სვინაქსარი ლექსად თქმული იოანე ჭიმჭიმელისაგან, შესრულებული ან-

ტონი I კათალიკოზისაგან; **ვაშლი**, ბატ. შვილის თეიმურაზისა; **ზლაპ.** ზლაპრები, ქართულ-ენაზედ ძველი გიორგი ელიოზოვისაგან.

## ამბის წიგნები.

**ამირ.** ამირან დარეჯანიანი; **ვისრ.** ვისრამიანი; **რუსუდ.** რუსუდანიანი; **დილარ.** დილარიანი; **ქილ.** ქილილა და დამანა; **ყარამ.** ყარამანიანი; **დავრ.** დავრიშიანი; **ხეილ.** ხეილანიანი; **მირ.** მირიანი; **სიბრ**, სიბრძნე სიცრუის ზღაპარი, დაბეჭდილი დავით ჩუბინოვისაგან; **კაც.** კაცია ადამიანი, ილია ჭავჭავაძისა; **ერის.** გიორგი ერისთვის თხზულებანი, დაბეჭდ. ტფილ. 1867 წ. **1 ანტონ.** ტრაგედია ქოროღლი; 2 ანტ. მე მინდა კნეინა გავხდე; 3. მზის დაბნელება; 4. განა ბიძიამ ცოლი შეირთო; 5. ქმარი ხუთის ცოლისა; 6. ტივით მოგზაურობა, **ბეჟან**, ბეჟანიანი; **ცისკ**, ცისკარი ჟურნალი; **ივერ.** ივერია ჟურნალი; **მოგზ.** ს. ბ. მოგზაურობა საბა ორბელიანისა ევროპაში, დაბეჭდილი ცისკარში; **ტიმოთ.** არხიეპისკოპოზის ტიმოთეს მოგზაურობა წმინდათა ადგილებში; **მროვ.** მოგზაურობა იონა მროველისა, დაბეჭდ. 1852; **ალექს.** ალექსიძის ოსეს შვილის დავთარი თავისის ცხოვრებისა; ჰცხოვრებდა ირაკლი II მეფის დროს; **კალმ.** კალმასობა იოანე ბატონი შვილისა, დაბეჭდილი ბაქრაძისაგან; **დედა ენა**, გოგება შვილისა **ბუნ. კ.** ბუნების კარი, გოგება შვილისა, **თამარ ბატ.** თამარ ბატონი შვილი, ტრაგედია რჩეულოვისა; **ანუკ. ბატ.** ანუკა ბატონი შვილი, მისივე რჩეულოვისა; **ირაკ. ბატ.** ირაკლი ბატონი შვილის დრო, ტრაგედია ალექსანდრე ორბელიანისა; **დიდ-მოურავ.** დიდ-მოურავიანი ტრაგედია ანტ. ფურცელაძისა; **ვაი მართ.** ვაი მართალთა, მისივე ფურცელაძისა; **თილის.** თილისმით მოარშიყე.

## სწავლანი.

**ღრამ.** ღრამმატიკა ანტონი კათალიკოზისა; **ლოღ.** ლოღიკა; **მეტაფ**, მეტაფიზიკა. ორივე ბაუმეისტერისა, თარგმნილი კათალიკოზის ანტონისაგან; **კატიღ. ან.** კატიღორია ანტონი კათალიკოზისა; **კატღ. დ.** კატიღორი დამასკელისა; **კავშ.** კავშირი; **ქიმ.** ტეხნოლოღიური ქიმია, დაწერილი ვახუშტის ხელით; **ფიზ.** ფიზიკა; **ბაგრ. ბატ.** ბაგრატ ბატონის შვილის სამზარეულოს წიგნი; მისივე ცხენის კარაბადინი; დაბეჭდილნი სპბ. 1818 წ.; **ქმნ. წ.** ქმნულების წიგნი დაბეჭდილი ვახტანგ მეფისაგან 1712 წ.; **სამზ.** სამზარეულოს წიგნი კნეინა ჯორჯაძისა; **კავკ.** კალ. კავკასიის კალენდარი; **კავკ. გაზ.** გაზეთი კავკაზი, და სხვანი მრავალნი.

## ლექსიკონები.

**საბ. ორბ.** საბა ორბელიანისა; **ნ. ჩ.** ნიკოლოოზ ჩუბინოვისა; **ბუნებ. ლ.** ბუნების ლექსიკონი ან აღწერა: მცენარეთა, პირუტყვთა, ქვეწარმავალთა, მწერთა და სპეკალთა; **ერის. ლ.** რაფაელ ერისთავის ლექსიკონი მცენარეთა, პირუტყვთა და სხ. დაბეჭდ. 1884, **ფილ.** პატრი ფილიპესაგან შედგენილი ლექსიკონი მცენარეთა და პირუტყვთა; **ბიანკ.** ბიანკის ლექსიკონი ოსმალური და ფრანციცული; **მენინ.** მენინსკის ლექსიკონი არაბული, სპარსული და ოსმალური; ოთხი დიდი წიგნი; **ფრეიტ. ლ.** ფრეიტაგის არაბული და ლათინური ლექსიკონი.

## დამატებანი.

**ავაზა**, ს. охотничій леопардъ, гепарда.
**ასადაგება** (ვა), ზ. მ. усотерять (ასი).
**ასადაგება** (ვა), ზ. მ. упрощать (სადაგი).
**ასასი** (არაბ.), ს. ночной сторожъ.
**ბეი**, ს. задатокъ.
**ბრბო**, ნ. დუნდგო.
**დროშა** (სპარ.), ს. ბაირაღი, ალამი, ვეფხ. 399, შავთ. 31, 75; знамя; საეკკლესიო ალამი დახატული წმინდათა ხატებითა, хоругвъ.
**ესტიმამიზუ**, ს. ლახოსტაკი, антимоній.

## ცთომილებანი.

| დაბეჭდილია. | უნდა. |
| --- | --- |
| **აბა**, -მოთხარით, | აბა მითხარით. |
| **ალაბი**, -18 вершк. | 16 вершк. |
| **აჯილა**, | აჯილა. |
| **ბუდუშური**, | ბუდეშური |
| **გაზა**, -ძირღვი, | ძარღვი. |
| **გამოცლა**, -ქვეშედად, | ქვეშედამ. |
| **გან**, -ორგანი, | **ორგან**. |
| **გონება**, -ეხსენება | ეხსნება |
| **ენა**, -ჩაფრასთ | ჩაფრასტი. |
| **კალმახობა**, | **კალმახობა.** |

# ქართული ლექსიკონი.

## ა.

**ა**, პირველი ასო ქართულის ანბანისა, წოდებული **ან**; რიცხვში დანიშნავს ერთსა და ფულის ანგარიშში ნიშნითურთ ერთს თუმანსა, ამ ასოთი იწყების ორი თანდებული, რომელნიც მოეზავებიან ზმნათა: აღ, აღმო, საზოგადო ლაპარაკში **ა**, ამო; მაგალ აღვალ, ავალ; აღვსწერ, ავსწერ, და სხ. თუ სახელ-ზმნაში იპოვება ორი ღ, მაშინ ერთი მათთაგანი მოისპობის, ვითარ: აღება, აღღელვება ითქმის და იწერების აღება, აღელვება; გარნა ზმნანი ესე მიმოხვრაში დაიცვენ ორსავე ღ. მაგალ: აღვიღებ, აღვაღელვებ.

**ა**, ბოლოს საკუთართა სახელთა ხმარებული შესცვლის მათ კნინობითად ან შეურაცხებითად, მაგალ. საზოგადოდ ითქმის: დავით სარდალი, სოლომონ მდივანბეგი, მარიამ ბატონიშვილი, თამარ მეფე, გარნა კნინობითად: დავითა ან დათუა მზარეული, სოლომონა ხაბაზი, მარიამა მექათმე, თამარა დალალი და სხ.

**ა**, ბოლოს რთულთა სახელთა მრავალჯერ ჰზის ი მაგიერად; მაგალ: გველ-თევზი, ძაღლ-ნიორი, ხარის-თვალი, ორ-ცხობილი, ითქმის და იწერების; გველ-თევზა ძაღლნიორა, ხარის-თვალა, ორ-ცხობილა და სხ.

**ა**, მრავალჯერ შეიცვლების მდაბიურს ლაპარაკში ე ზედა, მაგალ: წავიდა, წევიდა, წაიყვანა, წეიყვანა; წაეკიდა, წეეკიდა; აგრეთვე ახლა ითქმის ეხლა.

**ა**, იხმარების ო მაგიერად: მოიტანა, მაიტანა; მამეახლა, და სხ. ქარაგმიანნი ლექსნი ამ ასოთი იწყებიან: ა̃დ (არამედ), ა̃ნ (ამინ).

**ა**, კითხვითი მარცვალი, ხომ, **ли?** გიყვარმე **ა**, **любишь ли ты меня?** იოან: 21—25; ვსჭამოა, **ѣмъ ли?** ფსალ. 49—13.

**ა**, შემოკლებული ზმნისაგან არს სახელთა და ზმნათა ბოლოს ხმარებული, უფროს საზოგადო ლაპარაკში; ვითარ: თბილია ან თბილა, ცხელია ან ცხელა, მოსულა, ნაცვლად: თბილი არის, ცხელი არის, მოსულ არს.

**აარება** (ავაარებ, -რე), სხმითგარ. ვატარებ; **проводить;** (ავიარებ), **проходить мимо;** (ვუ), ზ. უ. გავუვლი; გავივლი, **заходить,** 2 ქართლ. ცხოვ. 312; **проходить,** შავთ. 73.

**აბა**, შორის. **ну, нука?** აბა მოდი გავიქცეთ, **ну давай побѣжимъ,** აბა მოთხარით, **ну скажите,** აბა თუ, **ну если,** აბა თუ გაიგონოს, **нѣтъ не слушается.**

**აბაზანა** (სპარ. 1) დიდი საბანელი ტაშტი, **ванна.**

**აბაზი** (სპარ. 2) ოთხი შაური ან ორმოცი ფული, **двугривенникъ,** **-ზიანი, -ზიანები, -ზებიანი,** **тоже двугривенникъ.**

**აბანაკება** (ვჰ, ვა), ზ. მ. ავჰყრი ბანაკსა, **заставить снять станъ;** (ვი, ვიბანაკები, ვებანაკები), ზ. ვ. ავიყრები, **сняться, двинуться.**

**აბანო**, საბანებელი სახლი, **баня;** სახალხო აბანო, **народныя или торговыя бани,** **-ნოს ჭია**, **таракань.**

**აბანოზი** (აზზენ. სპარ.) ეკალმუხა, **черное дерево.**

**აბარგება** (ვჰ) ზ. მ. გარდავასახლებ; ავჰკიდებ ბარგსა, **переселять, навьючивать,** ქილ. 445; (ვი-გები) ზ. ვ. **переноситься, перебираться, переѣзжать;** აბარგული, მიმ. **навьюченный.**

**აბარვა** (ვჰ) ბარით მოთხრა მიწისა, **вскапывать; взрывать;** (ვი) ზ. ვ. დავიბარვი, **вскапываться.**

**აბარკლება** (ვი), ფეხებს ავიშვერ, ან ფეხებს გავიტიტვლებ, **поднять ноги; обнажить ноги.**

**აბბა, ამბა** (ებრ). ს. მამა, **Авва, отецъ,** მარკ. 14—16: რომაელ. 8, 15, ქართლ. ცხ. 2 ტ. 103.

**აბგა**, ს. მახალიკი, პატარა ხურჯინი აბრეშუმისა უნაგირის კეხზედა გარდასაკიდებელი, **небольшая, переметная сумка.**

**აბდარი** (სპარ), ს. მეფის წყლის მნე, **хранитель царской воды для питья,** **აბდარბაში**, უფროსი მერწყულთა ზედა, **начальникъ хранителей царской воды.**

**აბებრება** (ვა), ზ. მ. ავაბურცებ, ავტკრეც კანსა და-

წვით, произвести опухоль отъ обжоги, (ავჰ-ბებრდები) ზ. ვღ. ავბურცდები, ავშუპდები, опухнуть отъ обжоги.

**აბედა**, ს. კორძი, ხორცმეტი, мозоль.

**აბედი** (ფრანც.), ს. მეგრ. ობედი, ხის სოკო მსწრაფლ მიმღები ცეცხლისა; трутъ.

**აბეზარი**, ს. ზ. თავის შემაწყენელი, შემაბეზრებელი; ან გაბეზრებული, მოწყენილი, შეწუხებული; докучливый; скучный, აბეზარს მოყვანა, привести въ отчаяніе, докучать; აბეზარ ვიქმნები, прихожу въ отчаяніе; ვისრ. 132, 191; აბეზარს მოვალ, меня одолѣваетъ скука, აბეზარ მექმენ, ты надоѣлъ мнѣ, ვისრ. 135; აბეზრობა, ს. скучность, **აბეზრება**, (ვიაბეზრებ), ზ. соскучиться, опечалиться; ვეფხ. 176.

**აბეგამაქი**, ს. ბალახებზედ დაყენებული არაყი, настойка, ან ორნახადი არაყი, спиртъ, ნ. ჩუბ. ლ.

**აბერტყუა** (ვ), ზ. მ. გაბერტყა, встряхивать.

**აბეჩხარი**, ს. ნავენახობი, გაოხრებული ვენახი; запущенный виноградникъ.

**აბეწუღლა**, ს. მცენარე, საბ. ლ.; ბუნ. ლ.

**აბზეკა** (ავიბზეკ, -ზიკე), ზმიჩ. вытянуть, поднять (посъ).

**აბზინდა**, ს. მცენ. полынь.

**აბზინდა**, ს. ბალთა, შესაკრავი ქამრისა, пряжка, ციმოთ. 186.

**აბი** (სპარ), ს. ქაშთაჯი, пилюля.

**აბილილი**, ს. მცენ. შეხვეული ბალახი, აყაყუა; вьюнокъ, ბუნ. ლ.; паничи крученные, ერის. ლ.

**აბლაბუდა**, ს. ქსელი ან ბუდე დედა-ზარდლისა, паутина.

**აბლაკლება** (ავჰ), ზმ. შევაბამ, закладывать (быковъ), მირ. 103; მოზვერები შეჰყარნეს და აბლაკნეს.

**აბლანდვა** (ვჰ), ზმ ხელჩქარად შევჰკერავ, ავჰქოქლავ, сшить на живую нитку, сметать.

**აბლაყი** (სპარს.), пестрая лошадь съ красными пятнами около глазъ и ноздрей.

**აბლიმო**, ს. წამლების გასალესი ქვა, камень для растиранія красокъ, лекарствъ, ქიმია 86.

**აბმა** (ვა), ზ. მ. დავაბამ, привязывать, (ვუ თვალებს), თვალებს ავუხვამ, მოვატყუებ, морочить, обманывать; **ავებმი**, ზთვ. привязываться, თვალები აება შიშით; омрачились глаза отъ страха; თამარ. ბაც. 29, 178, (ვუ ბადეს), раставить сѣть, ქილ. 128; აბმული, მიმ.

**აბოლება** (ვა), ზ. მ. ავაკვამლებ, дымить, производить дымъ, (-დები), ზედ. дымѣть.

**აბორგება** (-გდები, -გნები), ზედ. ალტაცებით გულს ვიწყრომებ, ფ. დ. განვრისხდები, вспылить взбѣситься, ქილ. 375, ასაბორგველი, раздражительный.

**აბრა**, ს. ცოთი, საჭარბავი, привѣсокъ для уравненія вѣсовъ, თამარბაც. 65.

**აბრაგი**, აბრაკი, ხელსაბანი ჭურჭელი, წურწუმა, ლულეინი, рукомойникъ, დარეჯ. 96.

**აბრამადი**, ს. ნაზირი, дворецкій, გჯ. 15, 20.

**აბრამიანი**, ს. ღვინის ბოლოწო თაფლით ზავებული სანათლისღებოდ საჭმელი, въ подслащенномъ винѣ намоклый хлѣбъ.

**აბრაში** (სპარს.), ს. თეთრი ცხენი შავ ან წითელ ხალებიანი, бѣлая лошадь съ яблоками.

**აბრეშუმა**, ს. მცენ. бузинная повилица, ერისთ. ლ.; ბუნ. ლ.

**აბრეშუმი**, ს. ჭიჭნაური, шелкъ, -მის ჭია, шелковичный червь, **-შეული**, шелковый, **-მიანი**, шелковый, აბრეშუმის თივა (მცენ.), шелковая трава.

**აბრუნება** (ვა), ზ. მ. გადავაბრუნებ, перевернуть.

**აბუჩება** (ვი ზ. მ. გავკილავ, გავაცრიზავებ, მასხარად ავიგდებ, კიჟინას დავსცემ; осмѣять, ошикать.

**აბუზვა** (ვი -ზვი, -ზები), ზ. ვ. თავპირს ჩამოვუშვებ, მოვიბუზები, ფრთებს ჩამოვშლი, надуться, нахмуриться, нахохлиться, -ზვილი, მიმღ.

**აბუღა**, ნახე ბავლა.

**აბუნტება** (ვა), ზმ. ავშლი, взбунтовать.

**აბურვა** (ავჰბურავ), ზმ. დავჰხურავ, покрывать; **ასაბურველი**, покрывало, ისაია 22—14.

**აბურთვა** (ავჰბურთდები), ზთვ. ავშუპდები, ავჰსჯდები, вздуваться, пухнуть.

**აბურცება** (ვჰ-ცდები), ზ. ვ. ნ. აბებრება, вспухнуть.

**აბურძგნა** (ვჰ), ზ. მ. ცუდად გავსწეწ თმას; взбивать, взъерошивать волосы, (ვი), ზ. ვ. взъерошиться, -ძგნვილი, მიმ.

**აბუსალათინი**, მცენ. клещевина, პ. ფ. ქიმ. 77.

**აბუტარაკი**, ს. შხამა ბალახი, чемерица, чихотка.

**აბუჩი, აბუჩალაკი**, ს. დაუპატიჟებელი სტუმარი, гость незванный, непрошенный.

**აბღერტა** (ვჰ), ზმ. встряхнуть.

**აბღვერა** (ვი), ზმ. ნ. ბღვერა.

**აბღვრიალება** (ვა), ბღვრიალს დავაწყებინებ, ხმა მაღლად ავატირებ, заставить ревѣть ребенка.

**აბღოტება** (ვა), ზ. მ. ავაცოცებ, ავაძრომებ, заставить карабкаться, (-ტდები), ზ. ვღ. вскарабкаться.

**აბძანება** (ვა), ზ. ზ. ავაყენებ, заставить встать, (-ნდები), ზ. ვღ. ავდგები ან ავალ, встать; взойти на верхъ.

**აბძარვა** (ვჰ), ზმ. ავჰხეთქ, отколоть.

**აბჯარი** (არაბ. ჯებე), ს. საჭურველი, საომარი იარაღი, ან ტანზედ ჩასაცმელი ჯაჭვი, оружіе; латы, броня, доспѣхи, ვეფხ. 84, 223, **აბჯროსანი**, აბჯრით მოსილი, вооруженный; одѣтый въ латы, ალბ. 9.

**აბჯენა** (ვა), ზმ. ფეხს ავიღებ დასადგომად, поднять ногу, чтобы ступить.

**აგარა, აგარაკი** (ლათინ.) ს. ყანური ან სახნავი მიწა, მინდორი; მათ. 13—24; ლუკ. 12—7; სიბრ. ზღ. 57; დაბა, საბ. ლ.; საზაფხულო სადგური, სამ. სომხ. 242; поле, пахотная земля; лугъ; село; загородный домъ, дача.

**აგდება**, სზ. бросаніе вверхъ, მასხარად -, насмѣшка; (ვა), ზ. მ. ავისვრი, მაღლა შევაგდებ; бросать вверхъ, სიტყვას ბანზედ ვაგდებ, говорить обиняками, (ვი მასხარად), ზ. მ. დავსცინებ, გავკილავ; გავქირდავ, осмѣять; სმამ აიგდო, пристрастился пить; თავს ავიგდებ, сдѣлаться посмѣшищемъ; ამიგდო ფარდა, отдернулъ занавѣсъ, ვეფხ. 391; სიტყვა ბანზედ ააგდო, говорилъ обиняками, მასხარად ასაგდები, достойный посмѣянія, მასხარად ამგდები, насмѣшникъ.

**აგდება** (ვა), ზ. მ. წამოვაგდებ, ავაყენებ, согнать съ мѣста; (ვგდები), წამოვსდგები, ავხირდები, вставать, (ვუ კარს), კარს-მივხურავ, затворить двери, ვისრ.

**აგება**, ნაცვლად ეგების, можетъ быть, авось.

**აგება**, ადგება ს. ზ. строеніе, (ვა), ზ. მ. ავაშენებ; ავაცვამ; ავასხამ; შევჰქმნი, იგავი 8—24; построить; продѣть; нанизать; создать; -ძაფს ნემსზედ, вдѣть нитку въ иголку; -მწვადს შამფურზედ, нанизать мясо на вертель для жаренія, ავაგებ საზრდოითი, снабдить правизіею, ადვაგებ ნავსა ტვირთითა, нагружать корабль, (ვა)- ანძაზედ, посадить на колъ; ღონე ვერ ავიგეთ, мы не придумали средства, (ვუ), построить для кого, ავუგებ წესსა ანდერძს, отпѣвать покойника; (ვიგები, ვეგები), ზ. თვ. строиться, созидаться; продѣваться, ავეგები ხმალზედ, натыкаться на саблю, გამოს. 40—32, რუსუდ. 259, 889; აგებული, ანაგები მიმღ.; построенный, ამგებელი, ს. строитель; ასაგებელი, къ строенію подлежащій, **აგებულობა**, постройка, რუსუდ. 759: **აგებულება**, ცხოველთ შინაგანი შენობა ან სხეულში; структура, тѣлосложеніе, устройство, строеніе тѣла животныхъ; желудокъ; სამ. სომხ. 252; ავი აგებულობა, дурная натура.

**აგებება** (ვეგებები), ზთვ. ადგომა შესამთხვევლად, მისაგებებლად, встать и идти кому на встрѣчу, (ვა), ზ. სხმ. заставить идти на встрѣчу.

**აგეთი**, ზედ ამისთანა, ასეთი, такой.

**აგეთობა**, იგივეობა, тождество, тожество, ვისრ. 157, ვეფხ. 522.

**აგერ**, ზზ. вотъ, вотъ уже.

**აგვანი**, აგვნისხე. ნ. აგნისანი.

**აგვისტო**, ს. მარიამობის თვე, Августъ (мѣсяцъ).

**აგზავნა** (ვჰ), ზ. მ. посылать на верхъ.

**აგზება**, ადგზნება (ვა), ზ. მ. зажигать, воспламенять: возбуждать; возмущать; ფსალ. 17—8; ისაია 10—17, (ვე), ზ. თვნ. загораться, -ბული, მიმ. зажженный, ასაგზნები, ასაგზებელი, ასანთები, ზედ. зажигательный.

**აგლესა** (ვა), ავსცხებ, ავუსვამ; замазывать.

**აგლეჯა** (ვა), ზ. მ. ავსტეხ, ავსწყვეტ: отломать, оторвать, отодрать, взломать; -ვა ბეჭედს, сорвать печать; (ვი-ჯები), ზვ. отдираться, -ჯილი, მიმ. ანაგლეჯი, отломокъ, отрывокъ.

**აგნისანი**, ზრობანი, **აგვინისხე**, **აგნისი**, **აგვანი**, ხე უნაყოფო, ვითარ: კვიპაროზი, ჭანდარი და სხ. იობ. 40, 17: общее названіе деревъ: кипариса, чинара, верба Іерусалимская, агновы вѣтви, лохъ, лоховина, ბუნ. ლ. Словарь Даля.

**აგოგვა** (ვჰგოგავ), ავალ, восходить.

**აგორება** (ვა), ზ. მ. აღმართზე აცანა გორვით, вскатывать, катать на верхъ; (ვ-დები) ვნდ. ზ. вскатываться, катиться на верхъ, ამოს. 5, 24.

**აგრე**, ზზ. такъ, დიაღ აგრე, точно такъ, აგრემც, такъ бы.

**აგრგვინება** (ვა), ზ. მ. გრგვინვას დავაწყებინებ, заставить гремѣть; (ვ-დები) ზ. ვდ. загремѣть.

**აგრილება** (ვა), ზ. მ. სიგრილეს ჩამოვაგდებ, прохлаждать, (ვ-დები), становиться прохладнымъ.

**აგრონომია**, ს. სწავლა მიწის შემუშავებისა, агрономія.

**აგრონომი**, ს. მცოდნე მიწის შემუშავებისა, агрономъ.

**აგური** (სპარ. აჯურ.), ს. გამომწვარი ალიზი, кирпичъ, გამოწვა აგურისა, обжигать кирпичъ; აგურის ფერი, кирпичный цвѣтъ, **აგურხანა**, ადგილი, სადაც აგურს გამოსწვევენ, кирпичный заводъ.

**ადაბხანა** (სპარს.), ფეხის ადგილი, нужное мѣсто.

**ადათი** (არაბ.), ს. წესი, ჩვეულება, обычай.

**ადამასი**, **ადამანტი**, ს. ალმასი, ამოს. 7—7; იერემ. 17—1; алмазъ, შავთ. 80.

**ადამი**, ს. სახელი პირველის კაცისა; კაცი; Адамъ, имя перваго человѣка; человѣкъ, **ადამისტომი**, კაცთა ნათესავი, человѣческій родъ, **ადამიანი**, კაცი, человѣкъ, **ადამიანობა**, ს. კაცთა ნათესავი; კაცობრიობა, კაცთ მოყვარება, კაი კაცობა, гуманность, человѣчность, людкость; ვისრ. 180; **ადამიერი**, ზედ. человѣческій, კაცობრივი, **ადამისობით**, сначала человѣчества.

**ადგენა**, ნ. აღდგენა.

**ადგილი**, ს. სივრცე დასატევნელი ან შეცული რისაგანმე, გინა დაჩნეული, ალაგი, მხარე, კერძო ქვეყნისა; წერილში; მუხლი; საურავ, სამნეო, мѣсто; страна; въ сочиненіяхъ берется за часть, за статью; должность, წმინდანი ადგილები святыя мѣста, დავარდნილი ადგილი, низменное мѣсто, დაცლა ადგილისა, очистить мѣсто; საკრებულო ადგილი, мѣсто собранія; ცარიელი ადგილი, пустое мѣсто, ადგილის დაჭერა, занять мѣсто, ადგილის მიცემა, дать мѣсто, ახსნა რომელთამე წერილის ადგილებისა, толковать мѣста изъ авторовъ, ფეხის ადგილი, отхожее мѣсто, **ადგილს**, **ადგილ**, ზზ. на мѣсто, вмѣсто; ამის ადგილს, вмѣсто этого, ოსე. 5, 13; **ადგილ-ადგილად**, **ადგილითი-ადგილად**, мѣстами, **ადგილადმდე**, ზზ. до мѣста, დაბად. 13, 14; **ადგილის აღწერა**, описаніе мѣста; **ადგილის მთავარი**, мѣстный начальникъ; **ადგილობა**, мѣстность, **ადგილობრივი**, **-ბითი**, ზმ. мѣстный, -ბითი კრება, помѣстный соборъ.

**ადგმა** (ავსდგამ, ავდგი), ზ. მ. მაღლა დავსდგამ, დავსდებ; ставить на верхъ; (ფეხს), ფეხს ავიღებ გადასადგმელად, поднять ногу, чтобы ступить, (ვი ფეხს), ზმ. ყრმათა თვის: დავიწყებ ხიარულს, начать ходить (о ребенкѣ); (ვი ენას), ზ. მ. ყრმათათვის: ვიწყებ ლაპარაკს, начинать говорить, ამადგენ, ты помогаешь мнѣ встать; ამიდგენ მაგალ. მტერსა, вооружаешь противу меня врага.

**ადგენა**, ადგომა, ნ. აღდგენა, აღდგომა.

**ადება** (ავსდებ) ზ. მ. ავსდგამ, ставить на верхъ, (ვუ ლაგამს); ლაგამს ამოვსდებ, დავლაგმავ взнуздать, ვეფხ. 224; ქილ. 18.

**ადევნა** (ავჰსდევნი), ზუ. უკან დავედევნები, слѣдовать; აგდევ. слѣдую за тобою, повинуюсь, დიდ. მოურავ. 1337.

**ადევნება** (ვა), ზ. მ. უკან დავადევნებ, ან მივადევნებ, заставить преслѣдовать; (ვა თვალს), смотрѣть въ слѣдъ кому, присматривать; (ავედევნები), ზ. თვ. слѣдовать за, преслѣдовать, გორგ. 6, 44; (ვი-ნებ), заставить слѣдовать за собою; კაცია 30.

**ადენა** (ვა მტვერსა), ზ. მ. მტვერს ავაყენებ, поднять пыль, (ვა ოფლს) გავაოფლიანებ, ოფლში გავსწურავ, заставить потѣть, (სუნი ამდის, ამდინებს), вонять, ანც. 3, 33.

**ადვილი,** ზედ. ს. არა ძნელი ან მარჯვე, легкій, не тяжелый; не трудный; удобный; -საქმე, легкое дѣло, **ადვილია,** легко (есть), **ადვილად,** ზმ. ზ. легко, **ადვილება** (ვა), ზ. მ. ადვილად შექმნა, შემსუბუქება, облегчать; ვაადვილებ, становлюсь легкимъ; не труднымъ; დედა ენა 52, მიადვილდება, облегчается мнѣ, დავ. 147; (ვი), облегчать себѣ; ნაადვილები, მიმ. облегченный; ადვილობა, легкость.

**ადიდა** (არაბ. ხადიდე), ს. რკინის ფიცარი დახვრეტილი გასაწევად მავთულთა; натягъ, станокъ для выдѣлки тягою проволоки или бити, и т. п. ადიდაში გამოსული ან გამოყვანილი კაცი, გაქნილი, пройдоха, продувной.

**ადიდება** (ვა), ზ. მ. გავადიდებ, увеличивать; ადიდება წყლისა, приливъ воды, (ვ-დება წყალი), приливать, прибывать, о рѣкѣ.

**ადიმი,** ს. ოქროთი ნაკერი დიბა, золотомъ вышитая матерія, სულხ. ლ.

**ადლაბიჯა,** ს. დაუდეგარი, ქარიფშუტა; непосѣдъ, თილისმა 187.

**ადლი,** ს. საზომი თექვსმეტი გოჯისა ან ოთხი მტკაველისა, аршинъ; -გაზანდარანი ადლი, 22 გოჯისა, аршинъ въ 22 вершка, метръ.

**ადრაგუნი** (სპარს. აზერივუნ), ს. მცენ. златоцвѣтъ, ბუნ. ლ.; ვისრამ.

**ადრამაგად,** ზმ. ზავით, მუქარით, угрозою, საბ. ლ.

**ადრე,** ზმ. დანიად, განთიად, დილით ადრე; მალე, ჩქარა, მსწრაფლ; рано; скоро; ზოგჯ. უწინ, უწინარეს, прежде, предъ симъ; ძალიან ადრე მოვიდა, онъ пришелъ очень рано, ადრე ადგა, онъ всталъ рано; ადრე თუ გვიან, рано или поздо, ადრე გითხარ, я сказалъ тебѣ раньше, **ადრიანი, ადრეული,** ранній, **ადრინდელი,** давнишній, прежній, ვისრ. 190, ვეფხ. 291, **ადრევე, ადრითვე,** заранѣе, **ადრიან, ადრიანად,** ზმ. рано, **ადრითგან, -განვე, ადრითვე,** съ давняго времени, **ადრეულა,** მცენ. ბუშტალეღვი, ნ. ჩუბ. смоква, ან მოცოროზა, შიდ-კვირია ლომი, ранній гоми, ლათ. andropogon sorgum, ერის. ლ.

**ადრტვინება** (ავადრტვინებ), ზმ. вызвать ропотъ, негодованіе, ავჰხდრტვინდები, вознегодовать.

**ადუტანტი,** ს. მანდატური, ეშიკ-ადასი, адъютантъ.

**ადუღება** (ვა), ზ. მ. მდუღარედ შევიქმ, вскипятить, ადუღებული ზღვა, взволнованное море, (დუღდება), закипѣть, გული აუდუღდა, вспылилъ, გული ამიდუღდა, закипѣло у меня сердце.

**აედონი** (ბერძ.), ს. ბულ-ბული, соловей.

**აელვარება** (ვა), ზ. მ. ელვარებას გამოვაცემინებ, заставить издавать блескъ; ქილ. 117, (ვა-ლე-ბი), издавать блескъ.

**აელვება** (ვა), ზ. მ. ელვას გამოვაკრთობინებ, заставить сверкать, (ვი), ზ. მიჩ. сверкать; აელვებული, сверкающій, მარკ. 72—2; ქილ. 294; -რვალი, Езек. 1, 7, блестающая мѣдь.

**აემანი** (სპარ.), მასპინძლობა, пиръ, угощеніе, ვისრ. 9; საბ. ლ.

**აეშაკი** (სპარს.), ჯაშუში, მსტოვარი; шпіонъ, ქილ. 359; აეშაკობა, ს. ჯაშუშობა, шпіонство.

**ავად,** ავადობა, ავადი და სხ. ნახე ავი.

**ავაზა** (სპარ. იავეზ.), ზარსი, მომცრო ვეფხვი; ან მეძებარი ძაღლი, ნაგაზი, барсъ; гончая собака; ვეფხ. 470, 1153; ქართ. ცხ. 1, ტ. 309, 344; დარეჯ. ხ.; ვისრ. 249, მენინ. ლ. ზიანკ. ლ.

**ავაზაკი** (სომხ.), მძარცველი, მტაცებელი, მკრეხელი, მეკომბრე, მარბიელი, разбойникъ, мошенникъ; ავაზაკებრი, **ავაზაკური,** ზედ. საავაზაკო, разбойничій, **-რად,** разбойнически, **ავაზაკობა,** ზ. მეკობრობა, მტაცებლობა, მარბიელობა, разбойничество, (ვა, ვი), ზ. მ. ვმეკობრობ, ვმტაცებლობ, разбойничать; ავაზაკება (ვაა), заставить разбойничать, ვიავაზაკებ, разбойничать.

**ავაზანი** (სპარ. 6), ს. აუზი, იხარნები, бассейнъ, купальня, შავთ. 39, ქილ. 93; ნ. აბაზანი.

**ავანგი** (სპარ. 7), ს. როდინი, ფილი სანაყავი; ступка.

**ავანგდასტა,** ავანდასტა, როდინი თავისის ფილთაქვითა, ступка съ пестомъ.

**ავანჩავანი,** მდაბ. ნ. ავლადიდება.

**ავარდნა** (ავვარდები), ზ. უ. ავიჭრები, ავხტები; ავაჯლდები, ავხცვივდები, მოვარდები, вскочить, вдругъ подняться съ мѣста; отставать, отпадать; (ამივარდება თავში სისხლი), кровь кидается мнѣ въ голову; სნეულს საჭმლის ნდომა აუვარდა, у больнаго открылся аппетитъ, ქილ. 243; კორიანტელი ავარდება, подымается пыль.

**ავარი** (სომხ.), ს. იავარი, ალაფი, ნაშოვარი, добыча; ქართ. ცხ. 1, ტ. 217, დაბად. 16—6.

**ავარტანი,** ს. მახარი, კოლოფის პალო, სარჭილი, колъ, тычина, пробка деревянная.

**ავაჟა,** ს. ღიღინის ხმით გალობა, ან ფსალმუნება მიმოკლებით, речетативъ, пѣніе говоркомъ; -ჟიანი ხმა, იგივე; იმერ. ღიღინი, ღიღინის ხმა, ნ. ღიღინი.

**ავაჟუა** (სპარ. ჰავიჟ.), ს. მცენ. воловій языкъ, раст. anchusa, მენინ. ლ.; алькана, красный корень.

**ავგარდანი** მაგალ. წისქვილისა, воронка, мельничная, Р. Г. Слов. ლაპოტი, დიდი ჩამჩა, ковшъ, ნ. ჩ. ლ.

**ავგაროზი,** ს. ბაზმანდი, амулетъ, თამარ ბტ. 192.

**ავგული,** ნ. ავი, ავგულობა.

**ავება, ავენა,** ნ. ავი.

**ავეჯი,** ავეჯულობა, სახლის ჭურჭელი და რაგინდარა სახმარი, домашній скарбъ, пожитки.

**ავთაფი,** ს. მზისიერი, განჯაფის თავი, საბ. ლ.; ტიკი, кожанный мѣхъ, მენინ. ლ.

**ავთრათი,** ს. ბარათი, записка, грамотка.

**ავი,** ზ. ს. ბოროტი, არა კეთილი, უკეთური; ცუდი, საძაგელი, მდარე, ურიგო; ბედითი, ხენეში, უხმარი;

злой, не добрый, худой, плохой, негодный, მაგალ. არაკ: ავი არ მაკადრიან, კარგი არ მაღირსიან; ავი კაცი აღდგომასაც ავია; ავი მუშა კვირეს-ძალს გახალისდება; ავი შვილი დედ-მამის მაგინებელია; ავი თქვი, ავიც-გაიგონე; ავი ძაღლი არც თითონა ჰჭამს, არც სხვას აჭმევს; ავიშემნახავი ქურდის ამხანაგია; ავსა კაცსა, ავი სიტყვა ურჩევნია სულსა გულსა; ავი კაცი, злой человѣкъ; ავიბედი, злая судьба; ავიზნე, дурная привычка; ავზედ უარესია, хуже всего; ავი დარი, дурная погода; ავი სუნი, дурной запахъ; ავი სული, злая, черствая душа; ავის თვალით შეხედა, онъ посмотрѣлъ на него злобно, ავი ფეხი შემომიტანა, онъ принесъ мнѣ несчастіе; შენ შთავარდი ავში, ავ საქმეში გაერიე, ვეფხ. გამ. ბაც. თიმ. 1243, ты попалъ въ бѣду, ავად, ზმ. ზ. ბოროტად. ცუდად, зло, дурно, худо; ავად გახდომა, -შექმნა, захворать, ავად მოიქცა, онъ поступилъ дурно, ავად მომექცა, онъ поступилъ со мною дурно. **ავად მყოფობა**, болѣзнь, (ავად ვჰმყოფობ), ავათა ვარ, болѣть, хворать, **ავად მყოფი**, სნეული, უძლური, ტკივნეული, больной; **ავადობა**, ავად-მყოფობა, უძლურება, хвораніе, болѣніе; (ვა), ზ. უ. болѣть, **ავადყოფა** (-ვარ), იგივე, болѣть, **ავბედი**, ზედ. შავი სვიანი, უბედური, ბედულური, злосчастный, злополучный, несчастный; **ავბედობა**, ს. უბედურობა, შავ-სვიანობა, несчастіе, **ავგვარი**, ზედ. გარყვნილი, распутный; **ავგვარობა**, ს. გარყვნილობა, распутство, ხამარ. კათოლ. 13; **ავგული**, ზედ. ბოროტი, არა კეთილი გულის, злой, недобрый, злосердый, **ავგულობა**, ს. злость, **ავგუნება**, ს. злость, **ავდარი**, ცუდი დარი, წვიმიანი ტაროსი, ненастье, дурная погода, **ავდრიანი**, ზედ. ненастный, **ავდრება** (ავდრდება), ზ. უ. ავი დარი დგება, погода портится, ავდრობა, ненастье, дурная погода, **ავება** (ვა). ზ. მ. განვაბოროტებ; განვაუკეთურებ; გავაცუდებ, გავასაძაგლებ; გავაბედითებ, озлоблять, злить; ухудшать, портить; მარკ. 16—1, (ვავდები). дѣлаться злымъ, портиться, (ვიავებ), напортить, нашалить; **ავობა**, ს. дурнота, злость; **ავენა**, ზმ. ბოროტის მოუბარი, злоязычный, злорѣчивый; **ავენობა**, ს. злоязычіе, ქილ. 557: **ავზნე**, ცუდის ზნისა, ზედშ. злонравный; **ავზნეობა**, ს. злонравіе.

**ავთვალადი**, ზმ. невзрачный, некрасивый; **ავთვალადობა**, невзрачность, ვეფხ. 1237.

**ავთვალი**, ზედ. თვალ-ბედითი, ავის თვალის მქონე, имѣющій завидливый, дурной глазъ.

**ავიმავნე**, ს. მდაბიონი უხმობენ მინდვრის ალსა, лѣшій.

**ავისმდომელი**, **ავისმდომი**, ბოროტის მოსურნე, ძვირის მდომი, зложелатель, **ავის მოქმედება**, ძვირის მოქმედება, ბოროტის ყოფა, злодѣяніе. **ავის მომქმედი**, ძვირის მომქმედი, ბოროტი; злодѣй, **ავის მქნელი**, იგივე, злодѣй, ბრძნ. 189, **ავკარგად**, კმასაყოფელად, საშუალოდ, посредственно, удовлетворителбно; **ავკარგი**, კმა საყოფელი, удовлетворительный, посредственный; **ავკარგობა, ავკარგიანობა**, ს. ივერია № 1, 146, посредственность. ავკაცება (ვაავკაცებ) дѣлать бездѣльникомъ, портить, ვაავკაცდები, избездѣльничаться, **ავკაცობა**, ცუდ-კაცობა, бездѣльничество, разбойничанье, злодѣйство, (ვა), ზ. მ. (ვჰ), ვცუდ-კაცობ, бездѣльничать, разбойничать, ალბ. 58; ვისრ. 18, ქართ. ცხ. 2, ტ. 390; **ავმუცელა**, მსუნაგი, გაუმაძღარი, ღორმუცელა, обжора; **ავმუცლიანი**, ზ. ს. გაუმაძღარი, обжорливый; **ავმუცლობა**, გაუმაძღრობა, обжорство; **ავნაქმარობა**, дурной поступокъ, სომხ. 347; **ავობა**, ცუდობა, სიცუდე სიბოროტე, საძაგლობა, злость, дурнота, качество дурнаго; (ვა) ვბოროტობ, злодѣйствовать, ქილ. 314, **ავპირი**, ავენა злоязычный, სიბრძ. 41; **ავრჯულობა**, ავზნეობა, злонравіе, რუსუდ. 317; **ავრჯული**, ზ. ს. злонравный, **ავსაქციელი**, ცუდი საქციელისა, распутный, გორგ. 8, ქილილ. 406; **ავსაქციელობა**, ცუდი საქციელი, ცუდი ყოფაქცევა, дурной поступокъ, распутство, **ავ-სიტყვა**, ავპირი, ავენა, злорѣчивый, **ავსუნობა**, ცუდი სუნი, зловоніе, **ავსულობა**, ს. სიბოროტე, злость; ავფერობა, дурнота цвѣта, სიცუდე ფერისა, ქილ. 399; **ავქცეობა**, უზდელობა, невѣжество, ვისრ. 114; **ავცნობობა**, გაუგებლობა, მიუმხვდარობა, безсознательность, **ავხორცი**, ბილწი, მრუში, მეძავი, любострастный, **ავხორცობა**, მეძაობა, любострастіе.

**ავილი**, ს. ნესტვი, სალამური, свирѣль. дудка, იერემ. 48—36.

**ავლა** (ავივლი, ავვლი), ზ. უ. ავიარებ, გავივლი, проходить, მოურ. 44; восходить; მაგალ. სამი ნაბიჯი კიბე აივლის, რუსუდ. 82, (ავუვალ), გავუვლი, გავუარებ, идти мимо, заходить, იმათომს ვერ აუვალ; я не могу съ ними воевать.

**ავლა და ბედი, ავლა-დიდება**, ს. სიმდიდრე, ქონება, ცხოვრება, состояніе, богатство; ვისრ. 3, благопріобрѣтеніе, добро.

**ავლება** (ავავლებ თვალსა), ზ. მ. измѣрить глазами, თამარ. 144.

**ავლენა, ავლინება** (ვა), ზ. მ. ავგზავნი, посылать на верхъ.

**ავლი**, ს. ფერფლი, ნაცარი; ნაგავი; пепелъ, зола, соръ, нечистота; ისაია: 30—29; ვეფხ. 790, 926; ავლად გახდომა ცხენისა, испортить лошадь, ალბ. 90; **ავლინი** ს. სანაგვე, мусорная яма, მამათც. 9—5.

**ავლიანი**, ზედ. ფერფლიანი, пепельный.

**ავყანდა**, ს. უნაგირის უზანგო, стремя, ან პაიჭთა და შალვართა ფეხ-ქვეშ, გამოსაკრავი ზორტი, штрипка, დარეჯ. 87; რუსუდ. 323, 916; ბაქრ. 168.

**ავრდომა** (ავვარდები, -დი), ნ. ავარდნა.

**ავრეზი**, ს. საწურავი, მაგალ. ღვინისა, цѣдилка, საბ. ლ.

**ავრიტი**, ს. ხის ხრალთაგან შეგრეხილი თოკი, мочальная веревка.

ავსება, ნ. აღვსება.

**ავტარონსობა**, ს. ცუდი დარიანობა, ненастье, непогода.

**ავტორი** (ლათინ.), ს. მთხზველი, მწერალი; მპოვნელი; авторъ, **-რობა**, მთხზველობა, მწერლობა; მომპოვნელობა, авторство.

**ავქსონი** (ბერძნ.), ს. авторъ, писатель.
**ავშანა, -ნი** (სპარს. იავშან.), მცენ. степная полынь, нефорошъ, მენინ. ლ.
**ავშარა** (სპარ. აფსარ.), ს. სილა, ქორაკი, ულაგმო ალვირი, недоуздокъ, ვისრამ. 37, რუსუდ. 458, სიბრძ. 83, ბაქრაძე 166.
**ავშარაჯი** (სპარ. აბშარე), ს. ხილთ-წვენი შემზადებული შაქრით სასმელად, сиропъ.
**ავხანა** (სპარს. აბხანე), ფეხის ადგილი, нужникъ.
**აზავერი**, ს. სამუშაო ხარი, вьючный волъ, ვეფხ. 460.
**აზანი**, (არაბ. აძან), ს. აზანის დაძახება, მოწოდება სალოცავად მახმადიანთა, кричать Азанъ, созывать народъ на молитву.
**აზარვება** (ვა), ზ. მ. ავკიდებ ტვირთსა, навьючить, ვეფხ. 460.
**აზარმაცი** (სომხ.), ს. დიდი კეტი ახაწევი სიმძიმეთა, рычагъ.
**აზარფეშა** (სპარ. ჰაზარფიშე), ს. серебряная чаша, съ ручкою, ნოღრათო, გრძელი ტარიანი სასმისი ვეცხლისა.
**აზატი** (სპარ. აზად), ს. თავისუფალი, свободный, вольный, ვისრ. 35, 178; **აზატ-ნაქნარი**, вольноотпущенный, განთავის-უფლებული, სამარ. ვახტ. 259; **აზატება** (ვა), ზ. მ. განვათავსუფლებ, თავისუფლობას მივსცემ, отпускать на волю, ვეფხ. 1063; **აზატობა**, ს. თავის უფლობა, воля, свобода, სამ. ვახ. 234; **-ბის წიგნი**, ს. განთავისუფლების წერილი, отпускная.
**აზდენი**, ზედ. ამთონი, толикій.
**აზევა** (ვჰ), მ. ზ. აწევა; მაღლა ატანა ან აზიდვა, приподнимать, поднимать на верхъ; **-თავისა**, გაზვიადება, გაამპარტავნება, поднять голову, возгордиться; -ფარდისა, поднять занавѣсъ; აზევინება (ვა), ავაწევინებ, заставить поднять.
**აზელა** (ვ), ზ. მ. მოვზელ, ავსვრემ ცომსა, მაგალ. რასაც წყალი ფქვილს აიზელს; სამზარ. 49, мѣсить; დაბადება, შექმნა, созидавать, ისაია 41—1, **აღმზელელი**, დამბადებელი, создатель, ისაია 49—4.
**აზვა**, ს. საბრი, сабуръ, ბუნ. ლ.; ერისთ. ლ.
**აზვავება** (ვა), ზ. მ. გავაზვიადებ, გავაამპარტავნებ, дѣлать надменнымъ, (ვ-დები), ზ. ვდ. возгордиться, აზვავებული, მიმ. наглый, гордый, ანდრ. 125, ქილ. 137.
**აზიდვა** (ვ), ზ. მ. მაღლა ატანა; აწევა; втаскивать, поднимать на верхъ, приподнимать, (ვ ფარდას), приподнять занавѣсъ, ვეფხ. 515, 342; (ავიზიდავ), притягивать къ верху, (ვიდები), ზ. ვ. втаскиваться, приподниматься, (ვე-დები), ზ. თვ. ავიტან, ავზიდავ, таскать на верхъ, приподнять; **აზიდვინება** (ვა), ზ. სხ. ავატანინებ, заставить таскать на верхъ, **ამზიდავი**, кто подниметъ что на верхъ, ვისრ. 21.
**აზიზი** (არაბ. 1), ზედ. ნაზი, ნარნარი, სათუთი; ჩჩვილი; საამო, ტურფა; უცხო; нѣжный; тонкій, рѣдкій, ვისრ. 44, რუსუდ. 886; -ზად. ზზ. нѣжно, რუსუდ. 174, **აზიზობა**, ს. ნაზობა, სიტურფე, нѣжность, **აზიზება** (ვაა), ზ. მ. ვანაზებ, нѣжить, холить, (ვაზიზობ), ზ. უ. ვნაზობ, ვტურფობ, нѣжиться.
**აზიზინება** (ვა) ზ. მ. გავაცივებ, ვაკანკალებ; знобить, ციება აზიზინებს, лихорадка знобитъ.
**აზიზღება** (ავი), ზმ. ავითვალწუნებ, შევიზიზღებ, возненавидѣть.
**აზიმი** (ბერძ. 2), ზ. ს. უცომო, უფოვარი, ხმიადი, пресный, опреснокъ; წყობ. 78.
**აზმაითი**, ნახე ძმაითი.
**აზმანი**, ს. ერთის წლის ცხვარი, ярка, молодая овечка, საბ. ლ.
**აზნი** (სპარს.), ს. დიდგვარი, წარჩინებული. вельможа, знатный; ქართლ. ცხ. 1, ტ. 268, ამიხაგან.
**აზნაური**, ე. ი. აზნთაგანი, დიდებული, გვაროვანი, ძველს-წერილებში ეს სიტყვა იხმარებოდა თავადის მაგიერად (ნ. თავადი), მარკ. 6—21; ლუკა 19—12; გალატ. 4—22; იერემ. 29—2; 39—6; იობ. 1—3; შუშან. ცხ. მამათცხ.; სამ. ალბ. 3; ქართლ. ცხ. 1, ტ. 163, знатный, вельможа; ძველად დარჩენილი ანდაზა ამტკიცებს აზნაურთა დიდგვაროვნობასა; აზნაურთა სტუმრობაო ნუ გგონია ხუმრობაო; აგრეთვე თქმულობა: თვით ხელმწიფე კარგი აზნაურ-შვილი იყო. ქართ. ცხ. 2; ტ. 313; თუ ამ სიტყვას დართული ჰქონდა სიტყვები: ჩინებული, წარჩინებული ან დიდებული მაშინ ნიშნავდა მთავარსა, владѣтельный князь, **აზნაური, -რშვილი**, აწ ნიშნავს კეთილ-შობილსა, дворянинъ, благородный, **აზნაური და აზნაურშვილი** განირჩევიან ესრეთ: აზნაური იყო ერთის რომლისამე გვარის წარმომადგინებელი თავი ან უფროსი: გარნა აზნაურ-შვილი ეწოდებოდა ერთსა აზნაურთა გვარის შვილთა ან სახლის კაცთა. აზნაურის სისხლი იყო 1920 მანათი, გარნა აზნაურშვილთა 960 მანათი, სამ. ვახტ. § 29, 30; ანდაზა: აზნაური მჭადს არა ჰჭამს, თუ მოშივდება ჭირსაც მომჭამს; **აზნაურება** (ვააზნაურებ, -რე), ზმ. აზნაურობას ვაძლევ. გავააზნაურებ, жаловать дворянство, **აზნაურობა, აზნაურშვილობა**. სზ. ღირსება აზნაურთა, კეთილ-შობილობა; ან ყრილობა აზნაურთა: дворянское достоинство. дворянство; (ვაზნაურობ, ვაზნაურშვილობ), ზუ. აზნაურად ვჰხადი თავსა, дворяниться. считать себя за дворянина, **აზნაურობითი**, თავის უფლობითი, свободный, კავშ. § 207; მარ. 10—2; -თი სწავლანი, свободныя науки, -თი რჯული, законъ свободы, მარტ. 61—2.
**აზომ**, ეგზომ, ზმ. ზ. такъ, такимъ образомъ.
**აზომი**, ეგზომი, такой, ვევხ. 853.
**აზრზენა**. ნ. ალრზენა.
**აზრი**, ს. სრულებითი შინაგანი ძალი პსიხისა; ფიქრი, გუმანი, გულის-ზრახვა, გულის პასუხი, გულის სიტყვა, გულის-ხმა; мысль; კატილ. ანტ. 276, და შემდგომი; ვეფხ. 520, ქართ. ცხ. 1, ტ. 524; განსჯა, საგანი, განი, კატილ. ანტ. 23; цѣль, შინაგანი ძალი წერილისა; განზრახვა, დაპირება; смыслъ, содержаніе книги; мнѣніе, сужденіе, намѣреніе, აზრი ნუ გაქვს იმაზედ, не питай, къ нему сомнѣнія, ვისრ. 35, აზრის გაგება, понять смыслъ, **აზრება** (ვიაზრებ), ზ. უ. ვაზრობ, ვჰგონებ, ვფიქრობ, ვიგულის-ხმებ; მოვსაზრავ,

მოვიაზრებ, მოვიფიქრებ; გავიგებ, მივხვდები; мыслить, думать, воображать, соображать, придумывать, понимать, подозрѣвать, ვეფხ. 916, 1176; რუსუდ. 313, 454; ვისრ. 108; არვინგან იაზრებს, никто не могъ подумать, ზექან 21. თავი ვით გიაზრებია, за чѣмъ ты сомнѣваешься, ვეფხ. 285; (მეაზრება), მეგონება, მეფიქრება, мнится мнѣ, (ვიაზრები), ზ. ვ. მოვიფიქრები, მოვიგონები, აზრად წარმოვიდგინები, ქილ. 19; придумываться, соображаться, **აზრებინება** (ვა), ზ. ხხ. заставить думать, **აზრობა**, ს. дума, помышленіе, (ვა), ზ. უ. думать, помышлять, ქილ. 262; ვეფხ. 857.

**აზუცვა** (ავიზუცვები, ცვე), ზ ვ. стоять украдкою, притаиться, **აზუცვილი**, მიმ. აეუდებული, стоящій украдкою.

**აზღვა** (ვ), გარდავუხდი, მაგიერს მივაგებ, отплатить, რუსუდ. 95, სისხლი აეზღო, отомстилъ, რუსუდ. 95.

**აზღუდი**, ს. ცანთ-საცმელთა თეძოს თავს ქვემოთ ირიბად ჩაგდებული ნაჭერი, клинъ (у платья), ნ. ბარცყი.

**ათაბაგი** (სპარ.), წარჩინებული, გამზდელი უფლის წულისა; საქართველოში ათაბაგად იწოდებოდნენ ახალციხის მთავარნი და იყვნენ თამარ მეფის დროს გამზდელნი მეფის ძეთა; вельможа, воспитывавшій царскихъ дѣтей, Атабагъ, владѣтельный князь Ахалцыха; **ათაბაგობა**, მამობილობა, გამზდელობა პატრონის შვილისა; ან ღირსება ათაბაგისა; მთავრობა; ს. званіе, достоинство атабаго, княженіе; (ვა), ზ. უ. княжить.

**ათ-ალყა**, ს. десятиструнный инструментъ.

**ათამაშება** (ავათამაშებ), ზმ. მოვაყოლებ თამაშობას; заставить играть, თვალები ამითამაშდა, глаза мои засверкали.

**ათარი** (არაბ. 2), სუნელთ გამსყიდავი; продавецъ духовъ, ქილ. 199, 446.

**ათარობა** (ვა), ზ. მ. სუნნელთ გაყიდვა, продавать духи, ქილ. 223.

**ათასი**, ს. ათჯერ ასი, тысяча.

**ათასეული**, ზედ. ნათაასეული, მეათასედი ნაწილი, тысячная доля, **ათასიანი**, ზედ. ს. რიცხვი ათასის მქონებელი, тысячное число, ათასში ერთი, изъ тысяча одинъ, ათასში ერთხელ, изрѣдка, ათას ნაირი, ზედ. многоразличный, **ათასეულად**, тысячекратно, ათასკეცი ნაკადი სისხლისა, безчисленный потокъ крови, ქართ. ცხ. 1, ც. 276; **ათასება** (ვა), ათასჯერ-გავხდი, განვამრავლებ, увеличить, умножить въ тысячу разъ, ვეფხ. 725; (ვათასდებივი ვიათასები), ზ. ვ. ათას წილად მივეცემი, გავუხდები, ვეფხ. 861, увеличиваться, въ тысячу разъ, ვეფხ, 492; **ათასობით**, ზზ. тысячами, **ათასობა** (ვათასობ), ათასს შევადგენ; составлять тысячу, ვეფხ. 430, ქილ. 223; **ათიათასი**, ს. десять тысячъ, **ათიათასება** (მიათიათასებ), ათიათასად გამიხდი; увеличиваешь для меня въ десять тысячь разъ, **ათასის თავი**, ს. უხუცესი ათასზედ, тысяченачальникъ, მარკ. 6, 21; ქართ. ცხ. 1, ც. 113.

**ათაშანგი, ათეშანგი** (სპარ.), ს. ცუდი ავათ-მყოფობა, венерическая болѣзнь.

**ათება** (ვა), ერთს ათად გავჰხდი; удесятерять, (ვუათდები) ერთი ათად გავუხდები, удесятериться, ვეფხ. 861.

**ათენაგანი**, ს. კვირა ცხოვლობა, Ѳомино воскресенье; ხრონ. 3.

**ათენაობის** მცდელი, ათჯერ ენის მიცანის მცდელი, ათჯერ ვერაგი, мерзавецъ ქილ. 198.

**ათვალვა**, ნ. ათვლა 1, ქართლ. 251, ათვალული, исчисленный, მამათ ცხოვრ. 409.

**ათვალწუნება** (ვი), ზ. მ. შევიძულებ, მოვიძაგებ, возненавидѣть, презрѣть.

**ათვლა** (ავთვლი), ზ. მ. დავსთვლი, исчислять, რუსუდ. 602.

**ათი**, რიცხ. ორჯელ ხუთი, десять: **ათნივე**, всѣ десять, десятеро; **ათი შაური**, пятьдесятъ копѣекъ, **ათიშაურიანი**, полтинникъ, **ათჯერ, ათგზის**, въ десятеро, въ десять разъ, ანდ. ათჯერ გაზომე, ერთხელ გამოსჭერ; **ათნივე**, десятеро, **ათიანი**, ზედ. десятерной, десятка, **ათეული**, ნაათალი, მეათედი ნაწილი; ათიანი, десятая часть, десятокъ, десятичный; **ათიოდენ, ათიოდ**, до десяти, около десяти, **ათისთავი**, десятина, одна десятая доля.

**ათერთმეტი**, одиннадцать, მდაბ. თერთმეტი; **ათორმეტი**, მდაბ. თორმეტი, двѣнадцать, **ათცხრამეტი**, девятнадцать, ათცხრამეტობა, ს. მარც. 164, 1; ათცხრამეტეული, ათცხრამეტური, მთოვარის მოქცევი; ნ. ზედ-ნადები, золотое число, (въ циклѣ). ქართ. ცხ. 1, ც. 343, **ათძალი**, ნახე ათ-ალყა; **ათრანგი**, ზედ. ათფერიანი, десятицвѣтный, ციმოთ. 33;; ათობა (ვა), ზ. მ. ათსრიცხვს შევადგენ, составлять число десять, ქილ. 2; **ათოთხმეტი**, четырнадцать, მდაბ. თოთხმეტი.

**ათინათი**, ს. მზის სხივი, პაცარა ხვრელიდამ შემოსული ბნელს ადგილს, отраженіе солнечныхъ, лучей на темномъ мѣстѣ, сквозь скважины, зайчикъ.

**ათინური ყურძენი**, ს. порода, винограда, ერის. ლ.

**ათლა** (ავათლი, ავსთლი), ზ. მ. აჭრა, თხლად ასერვა, срѣзывать, стесывать, **ათლილი**, მიმღ.; **ანათალი**, отрѣзокъ, **ახათლელი**, срѣзной.

**ათრევა** (ვა), ზ. მ. თრევით ავიცან; тащить на верхъ, (ავეთრევი), ზ. თვ. тащиться на верхъ, ათრეული, ანათრევი, მიმ. встасканный.

**ათრთოლება** (ვა), ზ. მ. ავაკანკალებ, თრთოლას დავაწყებინებ. бросать въ дрожь, ამათრთოლებს, თრთოლას დამაწყებინებს, бросаетъ меня въ дрожь. ვეფხ. 621.

**ათურმა**, ს. თამაშობა ერთმანერთზედ რომ გადახცებიან, чехарда, игра.

**ათქვირება** (ვ-დები), ზ. ვდ. ხორცის გაცენა სიმსუქნით, დაჯირჯვება, დაზლმურდლვა; დამწიფება, жирѣть, надуваться, пухнуть, покрываться пупырями, нагноиваться; созрѣвать (плодъ).

**ათქვლეფა** (ვ), ასვლეპა, ძაღლთაგან ენით ამოჭმა წვნიანისა, вылокать.

**ათქმა**, ნახე ალთქმა.

**ათცამეტური**, ნ. ცამეტორი.

**ათცხრამეტური**, ს. ერთი, ცხრამეტთა წელიწადთაგანი მთოვარის მოქცევისა, золотое число.

**აი**, შორის. ჩვენებითი, აჰა! вотъ, აი დღეს, აი ხვალ, то сегодня, то завтра, **აი იმ**, ნაცულად, აი იმან, вотъ этотъ,, აი რა, во что.

**აიაზმა** (ბერძ.), ს. ნაკურთხი წყალი სასხურებელი, священная вода; აიაზმის ხდა, водоосвященіе.

**აივარი** (თათრ.), გმირი ქებული ჰაეროვანებითა, ჭკუითა და მოხერხებითა, витязь храбрый, хитрый, умный; ყარამ. 52.

**აივანი** (სპარ.), ს. ღერეფანი გინა ეზო, закрытая галлерея, бельведеръ, дворъ, ლახტ. 3, ზიანკ. ლ.

**აიდი** (თათრ.), ს. მთოვარის ავსების წინა დღე, канунъ праздника полнолунія, ქართ. ცხ. 1, ტ. 328; გორგ. 87.

**აინუნში არ ჩაიგდო**, არაფრად მიიჩნია, не обратилъ вниманія, и въ усъ себѣ не дуетъ.

**აიძულება** (ვაი), ზ. მ. იძულებულ ვჰყოფ, вынуждать.

**აკაკლება** (ავკაკლებ), ავლივლებ, აჯუჯლებ ხახვისათვის; пускать ростки (о лукѣ), ხულხ. ლ.

**აკაზმვა**, ნახე აღკაზმვა (ვეკაზმები), ზოგ. სამგზავროდ მოვემზადები, собираться въ путь.

**აკაზმულობა**, ს. მორთულობა, მოკაზმულობა, нарядъ, уборъ, -ცხენისა, уборъ лошадиный, ვეფხ. 222, დარეჯ. 48, 51, ვისრ. 20.

**აკათისტო** (ბერძნ.), ს. დაუჯდომელი; Акаѳистъ.

**აკაკი**, ს. ზრინჯის ხე, хлѣбное растеніе, ერის ლ.

**აკაკი** (ბერძნ.), მცენ. ხეპარი; Карказъ.

**აკანათი**, ს. სირთ საჭერი მახე ჩხირით დასახხლეტი, ნახე მახე, сѣть для ловли птицъ.

**აკანთილვა**, ზ. უ. ათქვირება კანისა, пухнуть надуваться.

**აკანთო**, მცენ. медвѣжья лапа.

**აკანკალება** (ვა), ზ. მ. თრთოლას დავაწყებინებ, бросать въ дрожь, (ვჰ ლდები), ზ. უ. дрожать, трястись, ხელები ამიკანკალდა, руки затряслись.

**აკანო**, ს. ეგუტერი, часовня, საზ. ლ. [кляпъ.

**აკაპი, აკაფი**, ს. ალიკაპი, ხის ალვირი, ძანძალუკი,

**აკარა**, см. აკრა.

**აკარვება** (ვა), ზ. მ. ავჰყრი ზინაკს კარვითურთ, переселять, (ავიკარვი, ვე-ვები), ზ. თვ. переходить, переселяться станомъ.

**აკატი**, ნ. აქატი, ქიმ. 169.

**აკაური**, ს. ასილა, ქრუნი მფრინ. зуй, 2. სჯულ. 14, 17; კარაპი, ყუი; лебедь, ზუნ. ლ; ნ. ჩ. ლ.

**აკაცია**, მცენ. ლოზიოსხე, акація бѣлая, ერისთ. ლ.

**აკაფვა** (ვჰ), ავსჭრი, გავკაფავ, მოვკაფავ; вырубить, вырѣзать, срѣзать, -ხლმითა; изрубить саблею, რუსუდ. 687.

**აკელდამა** (ებრ.), ს. აგარაკი ანუ დაბა სისხლისა; მიწაში შეკრული კამარა მკვდართა გვამთა დასასვენებლად, село, земля крови; усыпальница, склепъ, მატ. 27—8; საქმ. 1—19; ზაქრ. 244.

**აკენკვა** (ვჰ), ზ. მ. ნისკარტით ვსჭამ склёвывать.

**აკეპა** (ვჰ), ზმ. ვჰკეპ ხორცსა, рубить (мясо).

**აკერვა** (ვჰ), ზ. მ. сшивать, (ვუ თვალებს), თვალებს ავუხვევ: затмить глаза, морочить, ქილ. 358.

**აკეტა** (ვჰ), ზმ. დავჰკეტ, запирать.

**აკეცა** (ვჰ), ზ. მ. შევკეცავ, მოვკეც: გადავკეც, გადავაზრუნებ; складывать, загибать, заворачивать, ავიკეც ყურთმაჯებს, загнуть, засучить рукава, (ვი ფეხებს), сѣсть поджавши ноги, (ვი კაბის კალთას, поднять подолъ платья, ამეკეცება, -ცა. приподнимается у меня, заворачивается, (ავიკეცები), ზ. ვ. слагаться, загибаться, **აკეცილი, ანაკეცი**, მიმ. загнутый, сложенный, **ანაკეცი**, сгибной, ქილ. 71, 123, 316.

**აკვამლება** (ავა), ზ. მ. დავაბოლებ, *надымить*, (ვჰბოლდები), ზ. ვლ. дымѣть, ქილ. 14.

**აკვანი**, ს. ჩვილთ ხარეცელი, სარწეველი, люлька, колыбель; **აკვანება** (ვიაკვანებ), ზ. მ. ავკნად გავიხდი. дѣлать колыбелью для себя, т. е. мегилою, ვეფხ. ტფ. 160, აქა მიწა მიაკვანე, აქაური მიწა მე აკვნად გამიხადე, здѣсь землю обрати въ мою могилу.

**აკვანი**, ზურგიელისა, хребтовая кость у балыка, სამზარეულ. 77.

**აკვეთა** (ავჰ), ზმ. ავჰსჭრი, срѣзать.

**აკვეცა**, (ვჰ), ზ. მ. ავჰკრეჭ, ავსჭრი; ვეფხ 304; остричь, постричь, -მონაზონად, მონაზონად ვაკურთხებ, постричь въ монахи, (ვი-ცები), ზ. ვ. остричься, постригаться, -მონაზონად, постричься въ монахи, **აკვეცილი, ანაკვეცი**, მიმღ. остриженный, დაბად. 41, 14.

**აკვიატება** (ვჰ), ზ. მ გადავჰკიდებ, навязывать, (ვი), ავიყოლიებ, გარდავიკიდებ, ავიჩანჩალებ, ცუდს საქმეს გამოვეკიდები ან დავიჟინებ; брать, навязывать кого или что на себя, вдаваться въ пороки, (ვე-ტები), ზ. ვთ. გარდავეკიდები, ავეჩინჩილები, навязываться, привязываться.

**აკვრა, აკრვა**, აკჳრა, აკრჳა (ვჰ), ზ. მ. ავარტყამ, დაკვრით ავაგდებ, ავისვრი; შევჰკრავ: ხელს დავავლებ, ვჰსწიკავ, ჩუმად ავილებ, посредствомъ удара бросить вверхъ; связывать; хватать на лѣту; ловко красть, утащить; ოცი ზაჯაღლო აჰკრა, онъ ловко укралъ двадцать червонцовъ, (ვა), ზ. მ. გავაკრავ, დავაკრავ, приклепвать, (ვი-რვი) связывать, კაცშ. 261, (ვუ), ზ. მ. завязывать кому что, -პირსა, завязать отверстіе горшка и т. д. -თვალებს, თვალებს ავუხვევ, отводить глаза, морочить, ავუკრავ ენას, связать кому языкъ, ავუკრავ ხმალსა, опоясать, саблею, დიდ-მოურ. 152, თვალებ აკრული, съ завязанными глазами, (ავეკვრი), приставать. напр, къ ногамъ грязь, и т. п. კაცშ. 29, (ამაკრავ), привязываешь меня, ქილ. 118, ფეხზედ აეკრა მტვერი, пыль пристала къ ногамъ.

**აკი**, развѣ не, აკი გითხარ, развѣ я не сказалъ тебѣ; აკი მოგიტანე, развѣ я не принесъ, ყარამ. 188; რუსუდ. 269.

**აკიდება** (ვუ, ვჰ), ზ. დატვირთვა საპალნითა, навьючивать, нагружать, -ომსა, навязать войну, кому; -ჭირსა, навязать бѣду, (ვი), ზ. მიზ. ვიტვირთავი, თავზედ ავიღებ; взвалить на себя, навьючить себя, брать на себя, навязать себѣ; 1 ტ., ქართ. ცხ. 92; 401; 544, (ვე-დები), ზ. თვ. навязываться кому, вѣшаться кому

на спину; თუ ომი აგვეკიდოს, если мы вынуждены будемъ воевать, რუსუდ. 443.

**აკიდო,** ს. ჯაგანი, ხილი ერთად შებმული წნელითა, вязка фруктовъ, перевясло, თითოს აკიდოს ჩხირზედ დაჰკიდებენ, каждую вязку вѣшаютъ на палочку, ბაკ. ბაგ. 154.

**აკიდო,** შავი ყურძენია, ერისთ. ლ. красный виноградъ.

**აკითხვა,** ნახე აღკითხვა.

**აკინაკი** (ბერძ.), ს. ოროლი, копье, საბ. ლ.

**აკინკილება, აკინწკილება** (ვი), ზ. მიჩ. навязывать на себя кого, ქილილ. 381.

**აკინძვა** (ვჰ), ზ. მ. წიგნის რვეულს შეჰკერავ, брошировать, ან ხელჩქარად შეკერვა, сметать.

**აკლება,** ს. ზ. грабежъ, (ვი), დავარბევ, დავსტაცებ ქონებას, წავართმევ, отнимать, грабить, расхищать, კვალად აკლებული სიტყვა თქვა, снова говорилъ противныя слова, რუსუდ. 325.

**აკოკოლავება,** ზზ. აჩხორვა, взгромоздить.

**აკოლოთია** (ბერძ.), საგალობელი, წესი ან შედეგი საეკლესიოს ლოცვისა, послѣдованіе, церковная служба, მარკ. 8, 13.

**აკომლება** (ვა), ზ. მ. ავაბოლებ, დავაბოლებ, надымить, (-დები), дымиться.

**აკრა, აკარა** (ბერძ.), კონცხი, мысъ.

**აკრება, აკრეფა** (ვჰ), ზ. მ. მოვაგროვებ დაბნეულსა. подбирать. собирать; ავიკრეფ კალთას, подобрать подолъ; (ვი-ფები), ზ. ვ. ავიწევი, подбираться; აუკრბენ მეცნისა წყენისაგან, взволновались отъ гнѣва, რუს. 34; აკრება ხორცისა, заговѣнье; ხალხმა ფეხი აიკრიფა, народъ пересталъ кишиться. народъ разошелся, смолкъ.

**აკრეჭა** (ვჰ, ვა), ზ. მ. ავჰკვეც, ავსჭრი (თმასა), остричь, (ვი-ჭები), ზ. ვ. остричься.

**აკრვა** (ვჰ) და აკვრა, ნ. აკვრა.

**აკროსტიხი** (ბერძ.), ს. კიდურწერილობა, акростишіе.

**აკრძალვა,** ნახე აღკრძალვა.

**აკუზი** (ბერძ.), ს. პასქა, მრგვალი პური, რომელზედაც დასახულია ჯვარი ან აღდგომის ხატი, დიდს პარასკევს დაასვენებენ მაცხოვრის ხატის წინ ეკკლესიაში და აღდგომის შაბათს დასჭრიან და ხალხს დაურიგებენ, пасха (куличь).

**აკუთა** (სომხ.), ს. მცირე თორნე ან ქურასავით ქვაბის სადგამი ქვისა; плита кухонная.

**აკუმი,** ს. ქალვაჟი, არც მამალი არც დედალი, ქალაბიჭა, гермафродитъ საბ. ლ. ქილ. 589.

**აკუმი** (არაბ.), ს. ხროვა ან გროვა რისამე, ზვინი, куча, груда, ოქროს აკუმი, груда золота, ვისრ. 199.

**აკურა,** ზ. მ. отталкивать. отбивать; ნ. აკვრა.

**აკუშცება** (ვ-ცდები), ზ. ვდ. გულმძიმედ შევიქნები, მოვქურუშდები, угрюмѣть„ (ავიკუშცებ, -ცე), ავიკუშცები (იგივ), становиться мрачнымъ.

**აკუწვა** (ვჰ), ზ. მ. ნაკუწ-ნაკუწად დავსჭრი, ავსჭრი, ავსერავ; изрубить въ куски, срѣзывать; დავრიშ. 17, მაკუწვინეთ, позвольте мнѣ изрѣзать его въ куски; თამარბაც. 188.

**ალა,** მაგ. ძაღლი ალაზედ ჰზის, собака сидитъ на корточкѣ;საბ. ლ. ნ. ყუნცი.

**ალა,** მთვარის პირის ლიბრი, пятно на лунѣ საბ. ლ.

**ალა, ალაფა** (тат. ალაჟ), ს. საფქვილე კასრი, чанъ для муки на мельницѣ, საბ. ლ.

**ალა,** ს. კალხზედ დგომა, стать на дыбы, საბ. ლ. ქილ. 621.

**ალა,** ალახი, ღმერთი არაბულად, Аллахъ, Богъ, ქართ. 407.

**ალაბასტრი** (ბერძ.), ს. თეთრი მიწა, რომლისაგან შეაწებებენ ანდრიანცსა, алебастръ, მარკ. 14, 3; მათ. 27, 7.

**ალაბი,** ს. იმერეთში ერთი ადლის ზომა, аршинъ въ 18 верш.

**ალაბუღა,** ს. ჩალაბულა, ნოტიოთ სიმღვრივე ჩალითა და ბეწვით ნარევი; нечистота въ мутной водѣ.

**ალაგება** (ვა), ავკრეფ, დავალაგებ, *убирать*, (ვ-დები), убираться, прибираться,.

**ალაგი,** ს. ადგილი ნახე; გზა, კვალი, мѣсто, стезя, путь; ფსალ. 4, 8, მარკ. 1—3, **ალაგად,** ზ. ზ. мѣстами, ალაგ-ალაგ, ნ. ადგილად, გორგ. 271; ქართ. ცხ. 2, ც. 530; ალაგობრივი, ზედ. мѣстный; -ბრივ, ზზ. мѣстами.

**ალაგმა** (ვ), ზ. მ. ალვირს ამოვსდებ ცხენსა, взнуздывать.

**ალავერდი,** მცენ. იონჯა, люцерна, ბ. ლ.

**ალავერდი** (ოსმ.); ღმერთმა შეგარგოს на здоровье.

**ალათი,** ხალათი ნახე, ქართ. ცხ. 2, 415.

**ალალვა** (ვ), ზ. მ. გავრეკ, сгонять, отгонять.

**ალალი** (არაბ.), ზედ. სამართლიანი, რჯულიერი, справедливый, истинный, законный, правильный, праведный, ალალ-მართალი კაცი, человѣкъ праведный, простой, ალალი შვილი, законный сынъ, ალალი იყოს да будетъ это тебѣ въ прокъ, ალალი მონასყიდე, истинный покупатель, ალალი ნაღვაწი, честное пріобрѣтеніе, დავრ. 20; გუჯ. 27; ქართ. ცხ. 2, ც. 560, 416; რუსუდ. 331; სამარ. ვ. 160, **ალალ-მართალი,** ზედ. праведный, **ალალ-მართლობა,** невинность, правота, простота, **ალალობა,** законность, справедливость, დავრ. 59.

**ალალი,** მფრ. ოლოლო, ястребокъ, пустельга, ერის. ლ. ანდ. მე ალალ-ალალს ვიძახოდი, სხვები მწყერს იჭერდნენ.

**ალამი** (არაბ.), ს. მომცრო დროშა, ან ნიშანი რამე შუბთა ზედა; штандартъ, знамя, значекъ, флагъ; ვეფხ. 339, 1303; ვისრ. 174; ქართ. 1, ც. 302, 1, მეფ. 10—18; ალამი საქართველოსი იყო წითელ-შავი, ვეფხ. 401.

**ალამდარი, ალანდარი** (არაბს), მედროშე, знаменосецъ, 2 დახც., **ალამება,** (ვა), ზ. მ. იალქანს ავუშვებ, распустить флагъ.

**ალამცერი,** ზედ. ურიბი, косой, ნ. ალმაცერი.

**ალანძვა** (ვ), ავცხრეც, დავჰხრწვავ გარედამ, მაგ. პურსა, ხორცსა, прижечь, припалить мясо, ბაგრატ. ბაც. 82; (ავილანძები), ზვ. ავიცხრიცები, დავიწვები, გავიხანძლები, поджариться, подгорѣть.

**ალაო,** ს. დაწვიმული ფქვილი, რომელიც კარგად არ მოიზილება და არც გაღვივდება, подмоченная мука, солодъ, ბაგრ. ბაც. 137.

на веревкѣ; მთვარესა შუქთა მისთაგან უკუნი გარდაჰფენოდა; ე. ი. მთვარესა იმისის შუქისაგან სიბნელე დახლებოდა, ვეფხ. 122; лучи ея затмѣвали луну; (ვეფინები სინათლე ან შუქი), растилаться, покрываться, **გარდაფენილი**, მიმ; -ვარ, ვჰფენილი, покрыться, ქილ. 21.

**გარდაფერვა** (ვჰ), ზ. მ. გადავსწმენდ, მაგალ. გულსა სევდა გადამფერა, стирать, снимать, ჩონგ. 27, 43.

**გადაფითრება** (ვჰფითრდები), ზ. ვღ. გავიცრიცები, ფერი წამივა, поблѣднѣть.

**გადაფისვა** (ვჰ), ზ. მ. ფისით გავჰგოზავ, осмолить, ბაგრ. 136.

**გარდაფიცვა** (ვჰ, ვი), ზ. მ. აშასა ვჰკრავ, გადავსთქვამ ფიცსა, отнѣкиваться, отказываться отъ данной клятвы, რუსუდ. 274.

**გარდაფრენა** (ვა), ზ. მ. ფრენით გარდავავლინებ, заставить перелетѣть; (ვჰფრინდები), ზ. ვღ. ფრენით გარდავალ, перелетѣть, ვეფხ. 202; 1270.

**გარდაფრეწა**, (ვჰ), ზ. მ. გარდავხევ, разорвать, (ვიფრიწები), ზვ. разрываться.

**გადაფურცლა** (ვფურცლი), ზ. მ. წიგნის ფურცლებს გადავშლი, перелистывать.

**გარდაფხვრა** (ვფხვრი, ვფხვერ), ზ. მ. მირიანად ამოვაგდებ, истреблять; (ვიფხვრები), ზ. ვღ. ამოვვარდები, истребляться, ვეფხ. 763.

**გარდაფრეწა** (ვჰ), ზ. მ. გადავხევ, разорвать, ვეფხ. 208.

**გადაფხეკა** (ვჰ), ზ. მ. ამოვფხეკ, выскоблить.

**გარდაქალწულება** (ვა), ზ. მ. ქალწულობას ავართმევ, лишать дѣвства, изнасиловать, (ვქალწულდები), ზ. ვღ. ქალწულობა ამერთმევა, лишиться дѣвства, იეზეკ. 23—3.

**გარდაქარვება** (ვაქარვებ, -ვე), ზ. მ. მოვაოხრებ, опустошать; (გარდავჰქარდები, -დი), ზ. ვღ. ამოვვარდები, ამოვსწყდები, ან ავოხრდები, истребляться, опустошаться, ვეფხ. 534.

**გარდაქაჯება** (ვიქაჯები), ზთვ. ქაჯსავით გავჰქრები, изчезать, ირაკლ. მ. 77.

**გარდაქექა** (ვჰ), ზ. მ. გარდავრევ, გარდავაქოთებ, перерыть, привести въ безпорядокъ; **გარდაქექილი**, მიმ. перерытый.

**გარდაქმნა, გარდაქნა** (ვიქმ, ვიქმნ, ვიქმენ; ვჰქნი, ვჰქენ), ზ. მ. გარდავაკეთებ, передѣлать, переиначить; (ვიქმნები), გარდავიცვლები, превращаться.

**გარდაქნევა** (ვიქნევ, -ნიე), ზ. მოვიქნევ ხელს, замахнуться.

**გადაქოთება** (ვა), ზ. მ. გადავჰქექ, გადავრევ, перерыть; разрыть.

**გარდაქონება** (მაქვს, მქონდა), ზ. მ. გარდავიღებ, გარდავიტან, переносить.

**გარდაქცევა**, სხ. превращеніе, измѣненіе; отвлеченіе, отклоненіе; (ვა), ზ. მ. გარდმოვაბრუნებ, პირქვე დავსდგამ; ძირს ჩამოვაგდებ, დავსცემ, დავაქცევ, დავარღვევ; რუსუდ. 695; 717; გარდავიქმნი, გამოვსცვლი; ფსალმ. 65—5; 77—44; მარტ. 2—194; ქილ. 363; 2 პეტ. 3—16, გალატ. 4—17; ჩონგ. 123; გადავბირავ, გულს გამოვუცვლი, ლუკ. 23, 2, опрокадывать, перевернуть вверхъ дномъ; повалить, разрушить, сломать; превращать, измѣнять; отвлекать, отвращать отъ кого; ღვინო წყლად გარდააქცია, онъ превратилъ вино въ воду, ეძებდა გარდაქცევასა ანთვიპატისა სარწმუნოებისაგან; онъ старался отвратить проконсула отъ вѣры, საქმ. 13—8; 19—26; გარდამაქცევ სარწმუნოებისაგან; ты отвращаешь меня отъ вѣры, გარდამიქცევ პირსა, ты отвращаешь отъ меня свое лице; გარდავაქცევ სიტყვას, переиначивать слова, გარდავიქცევ თავსა კლდეთა, сброситься съ горы, ვეფხ. 1297; (ვუ), ზ. მიხ. გადავუბირავ; გადავუმტერებ, возставить; вооружить противу кого; -გზასა, свернуть съ дороги, -ერსა, взбунтовать противу кого народъ, ქილ. 363; (ვიქცევი), ზ. ვ. გარდავბრუნდები; ძირს ჩამოვვარდები, დავეცემი; გამოვიცვლები, перевернуться; упасть, свалиться, превращаться, измѣняться; გალატ. 1—6; გამოცხ. 8—11; მარტ. 2—36; შემდგომად წელთა გარდაქცევისა, по прошествіи лѣтъ, (ვექცევი), ზ. თვ. გავუდგები; გამოვეცვლები, отпасть; измѣниться; პირი ზაფრანის ფრად გარდაექცა, онъ поблѣднѣлъ въ лицѣ, ვისრ. 22, **გარდაქცეული**, მიმ. измѣненный; превращенный; разрушенный, -ვარ, ვილი, я превращенъ.

**გარდაქცევა** (ვა), ზ. მ. გადავღვრი, выливать.

**გარდაღება** სხ. перенесенье; переведеніе, переводъ; მეტაფორა, მუნ-აღყვანება, რიტორული ნაკვეთი, метафора; (ვი), ზ. მ. გარდავიტან, ჩამოვჰხსნი; გარდავსთარგმნი; ნოტიოთა თვის; გარდავასხამ; переносить; снять, составить, переводить; перелагать; переливать; წვიმამ გარდიღო, дождь пересталъ; **გარდაღებული**, მიმ; перенесенный, снятый, **გარდაღებითი**, მეტაფორიული, переносный, метафорическій.

**გარდაღეღა** (ვიღეღ გულსა), ზ. მ. გულს გავიშიშვლებ, обнажить грудь, გარდაღეღილი, მიმ. обнаженная грудь.

**გარდაღვრა** (ვღვრი, ვღვარე), ზ. მ. გარდავაქცევ წყალს, выливать воду.

**გარდაღმა**, ზზ. იქით, по ту сторону, -სროლა, перекидать; -გორისა, დასტულ. 44; по той сторонѣ горы.

**გარდაღლევა** (ვჰ), ზ. მ. ერთიან დავლევ ღვინოს, выпить залпомъ.

**გარდაღობა** (ვჰ), ზ. მ. перегородить, загородить.

**გადაღრმობა** (ვიღრმობი, -მევი), ზ. ვღ. ჩავჰკვდები, околѣть.

**გარდაყენა** (ვუყენ), ზ. მ. გარდავუბირავ, ვაუდგებ, возставать, вооружить, 2 ქართლ. 96.

**გარდაყენება** (ვა), ზ. მ. გარდავაღგინებ, განვათავისუფლებ თანამდებობისაგან, отставить, уволить отъ мѣста, ამო სიტყვითა შენთა მტერთა შენკენგარდაიყენებ, ласками ты привлекаешь на свою сторону врага, ვისრ. 37, **გარდაყენებული**, მიმ. отставной.

**გარდაყვავილებული**, ზედ. თამარიან. 92, расцвѣлый.

**გარდაყვანა** (ვი), ზ. მ. გავიყვან, სხვას ადგილს წავიყვან, переводить, переправить, რუსუდ. 953; აღწ. სათაბ. ნ. ჩ. 13; გარდავიღებ ხატსა, снять копію съ образа.

**გარდაყვლეფა** (ვი, ვჰ), ზ. მ. გადავიძრობ, დავი-მეძკ, დავიგლი, ссаднить, содрать кожу.

**გარდაყლაპვა** (ვჰ), გარდაყლურჭვა (ვჰ), ზ. მ. осушить бокалъ, ზ. მ. ჩავყლაპავ, ჩავნთქამ, შევს-მგნარავ, проглотить.

**გარდაყოლა** (ვჰყვები, ვჰყევ), ზ. უ. თან ვიახლები, ერთად წავალთ, идти съ кѣмъ, сопутствовать, 1 ქართლ. 337; მარკ. 1 — 12; თან გარდაჰყვა, онъ умеръ въ слѣдъ, **გარდაყოლება** (ვა), ზ. მ. გავატან, отправить кого съ кѣмъ, რაინდ. 47.

**გარდაყოფა** (გარდავჰყოფ ხელსა), протянуть руку, ხეილ. 75.

**გარდაყრა** (ვჰყრი, ვჰყარე), ზ. მ. გარდავაბნევ, გარ-დავჰფანტავ, перебрасывать, разбрасывать, საქმ. 21—3; (ვაყრი), ზ. მ. თავზედ დავაყრი, бросать на кого что, -თავზედ მარგალიტსა, набросить кому либо на голову жемчугъ, რუსუდ. 522; (ვიყრი), ზ. მ. გარდავიბნევ თავზედ; დავიყრი, бросить на себя; გარდაიყარა სევდა, ქმუნვა, сбросилъ съ себя грусть, развеселился, ერისთ. 48; გარდაიყარა ნისლი, разсѣялся туманъ, რუსუდ. 490; გარდაიყარა ტაროსი, погода разгулялась, გარდაიყარა შუადღე, прошелъ полдень; 2 ქართლ. 323; (ვუ), ზ. მიქ. გარდავუგდებ, бросить чьи вещи; გულიდამ გარდავუყრი სევდას, разсѣять кого, развеселять; (ვიყრები), ზ. ვ. გარდავიბნევი, разбрасываться, რა ღრუბელი გარდაიყარა, когда облака изчезли; (ვეყრები), ზ. თვ. გარდავეგდები სევდა და სხ. разсѣяться, **გარდაყრილი**, მიმ. переброшенный, **გარდანაყარი**, ს. რაც გარდა-ყრილია, выброски.

**გარდაყურება** (ვჰყურებ), ზ. смотрѣть изъ; ფან-ჯარა ქუჩას გადაჰყურებდა, окно выходило на улицу.

**გარდაძახება** (ვჰ), ზ. უ. შევჰყვირი, крпчать кому, (ვუ), ზ. მ. გარდავაგდებ, перебросить.

**გარდაშენება** (ვა), ზ. მ. გარდავასახლებ, переселять, ამოვაგდებ, ამოვსწყვეტ, истреблять, искоренять; (ვშენდები), ზ. ვდ. გარდავსახლდები; ამოვვარდები, ამოვსწყდები, переселяться; истребляться; вымирать, **გარდაშენებული**, მიმ. вымершій.

**გარდაშვება** (ვუ), ზ. მ. ჩამოვუშვებ, გარდავუტევებ, ან გავუშვებ, опускать, спускать сверху внизъ; отпускать, оставлять; რუსუდ. 402, 961; ალბ. 40; სიგ. ჩოლაყ. 47; -წყალსა, спустить воду, -რკინასა, спустить якорь, მროვ. 39; **გარდა-შვებით**, ზზ. ადგილის დაქანებით, покато; რუსუდ. 719.

**გარდაშველება** (ვა), ზ. მ. საშველად გავგზავნი, отправить на помощь, (ვეშველები), ზ. თვ. მი-ვეშველები, отправиться на помощь кому, 2 ქართლ. 506.

**გარდაშლა** (ვჰშლი, ვჰშალე), ზ. მ. გავშლი შეკე-ცილს развернуть; (ვიშლები, ვიშალე), ზ. ვ. გავი-შლები, развертываться, распускаться, напр. роза; თამარბატ. 37, ბუნ. კ. 232; ერის. 39.

**გარდაშხლართვა** (ვიშხლართები), ზ. ვ. растянуться,

**გარდაჩეხა** (ვა), ზ. მ. დავსჩეხ, შუაზედ გავსჭრი, перерубать, (ვი კლდეზედ თავს), низринуться съ высоты.

**გარდარჩომა** (ვრჩები, ვრჩი; -ვურჩები, ვურჩი), ზ. მ. დავიცვი, ვიხსნი თავს, ვუშველი, спасаться, გარდავრჩომილვარ, -მოდი, я спасенъ, ყარამ. 146.

**გარდაცდენა** (ვა), ზ. მ. შევაცდენ, მოვაცთუნებ, вводить въ обиду, въ заблужденіе, (გარდავსცდე-ბი), ზ. ვდ. შევცდები, მოვსცთები, преступить, соблазниться, ქილ. 694.

**გარდაცემა** (ვს), ზ. მ. გარდავილებ, გარდავიტან; ვასწავებ; ვაუწყებ; გამოვსცემ, передавать; преподавать, сообщать; издавать; ზოგჯ. დავხარ-ჯავ, издерживать, истрачивать, გუჯ. 12; ანტ. 6—25; გარდაცემა სხივისა, отраженіе лучей, ვეფხ. 51; განმ. თ. -სიტყვას, вилять; ვჰ სახელსა, передавать имя; (ვიცემი), ზ. ვ. გარდავილები; ვიუწყობი; გამოვიცემი; передаваться; преподаваться; издаваться; издерживаться; ჩონგ. 53; საშვილის შვილოდ გარდაიცემის, переходить взъ рода въ родъ; ჩონგ. 53; (გარდავეცემი), ზ. თვ. გარდავერევი, მეტობით მაქვს, имѣть въ избыткѣ, იგავ. 3—11; **გარდაცემული**, მიმ. -სიმდი-დრითა, имѣющій богатство въ избыткѣ, ტიმოთ. 25; დაბად. 49 — 22.

**გარდაცვალება** (ვჰ), ზ. მ. გამოსვცვლი, измѣнять, მოსეს სამ. 13; -რიგისა, измѣнить порядокъ, სიბრძ. 166; **გარდაცვალება**, სზ. მოსვენება, მოკვდომა, кончина, преставленіе, (ვიცვლები), ზ. მ. განვისვენებ, მოვჰკვდები, преставиться, умереть, **გარდაცვალებული**, მიმ. განსვენე-ბული, умершій, დან. 6—16.

**გარდაცვივნა** (ვსცვივი, ვსცვივდები, ვსცვივდი), ზ. უ. დავსცვივი; მივვარდები, ниспадать; нападать, ზოგჯ. გარდავარდები, გავივლტვი, убѣгать, 2 ქართლ. 363, 412.

**გარდაცვლა** (ვსცვლი, ვსცვალე); ზ. მ. შევსცვლი, გამოვსცვლი, გარდავაქცევ, გარდავიქმ, измѣнять, перемѣнять, давать другой видъ, ზოგჯ. გარ-დავაშენ, გარდავასახლებ, переселять, დაბად. 5-26; ისაი. 29—14; ქილ. 91; -ფეხისა, переступить, переставить ногу, (ვიცვლები, გარდავიცვალე), ზ. ვ. შევიცვლები; მოვისვენებ, განვისვენებ, მო-ვჰკვდები, измѣняться; скончаться, умереть, **გარდაცვლილი**, მიმ. измѣненный; умершій; გორგ. 124; 2 კორ. 11—15.

**გარდაცვმა**, ნ. გარდაცმა.

**გარდაცილება** (ვა), ზ. მ. გარდამივაქცევ. მოვარი-დებ, განვრიდავ, отвращать, отстранять, устранять, отклонять, (ვსცილდები), ზ. ვდ. გარდავალ; გავივლი; გარდავხდები; გარდავალ რჯულს; проходить, миновать; преступить, нарушить законъ, გარდასცილდა ექვსი წელი, прошло шесть лѣтъ; 2 ქართლ. 2; გარდასცილდა დრო, время прошло; რა რომ თავნი ერთი ორზედ გარდასცილ-დეს, когда капиталъ удвоится, სამ. ვახტ. 125; გარდამეცილება, избѣжать, ქილ. 264; 282; 669; გორგ. 1.

**გარდაცლა** (ვსცლი, ვსცალე), ზ. მ. გარდავილებ ტვირთსა, დავსცლი, опорожнить, опростать, перегружать; переливать.

**გარდაცმა -ცვმა, -ცჳმა** (ვაცვამ, ვაცვი), ზ. მ. ჩამოვაცვამ, წამოვაცვამ; გავუყრი ღილს; ღილს ჩავაგდებ კილოში; надѣть на, накинуть; застегивать, зацѣплять крючки въ петелки, затягивать и крѣпить на пряжкѣ; 1 ქართლ. 259; სიბრ. 85; ქილ. 462: (ვიცვამ), ზ. მიჩ. ზევიდამ ჩავიცვამ, надѣть на себя, (ვუცვამ), ზ. მიჩ. გავუყრი, продѣть, (ვეცმი), ზ. თვ. ჩამოვეცმი, დავეცმი, наткнуться; надѣваться, სიბრძ. 36; 108; ვა მშვილდსა ისარს, наложить стрѣлу на тетеву, натянуть лукъ, დავით. 7—12; 10—2, ამბაკ. 3—9; გამოსლ. 25—11, გარდაცმული, მიმ.

**გარდაცქაფა** (ვს), ზ. მ. -სიტყვას, перемѣнить разговоръ, ქილ. 270.

**გარდაძახება** (ვჰს), ზ. მ. ჩავსძახებ, кричать сверху, (ვუ), ზ. მ. გარდავაგდები, бросить, швырнуть, 422 რუსუდ.

**გარდაძლევა** (ვჰ), ზ. მ. დავჰსძლევ, пересилить, превозмочь; თამარ. ბაც. 24.

**გარდაძრვა** (ვიძვრი, ვიძვერ), ზ. მ. დავიძრვი, трогаться, ისაი. 54—10.

**გარდაძრობა** (ვა), ზ. მ. снять налѣпленное, (ვი), ბადესა, снять съ себя покрывало.

**გადაძრომა** (ვსძვრები, ვსძვერ), ზ. მ. გავსძვრები, сползти.

**გარდაწდომა** (ვსწვდები), ზ. ვდ. მივსწვდები, მივუწევ, доставать, досягать, касаться, გარდავსწვდები თვალითა, обнять взоромъ, ვეფხ. 1294; დარეჯ. 26; რუსუდ. 552; 872.

**გარდაწევა** (ვს), ზ. მ. გავსწევ, წევით წავიღებ, გავიტან ან დავსწევ, დავსძლევ, перетягивать, переволакивать; перетянуть, оказать перевѣсъ тяжести или силы; ვახტ. სამ. 3; -ფარდისა, отдернуть занавѣсь, (ვიწევ), ზ. მიჩ. დავიწევ, მოვიხრი, нагибаться, наклоняться, გარდაწეული, нагнутый.

**გარდაწერა** (ვჰ), ზ. მ. ხელახლად დავსწერ, переписать, -პირჯვარს, перекрестить, -ჯვარსა, обвѣнчать, **გარდაწერილი**, переписанный, **გარდასაწერი**, подлежащій перепискѣ; **გარდამწერი**, переписчикъ.

**გარდაწვა** (ვჰს), ზ. მ. დავბუგავ, დავსწვავ სრულიად, ცეცხლს მივსცემ, выжечь; (ვიწვი), რუსუდ. 87; და (ვიწვები), ზ. ვ. დავიწვი, выгорѣть, ზვ. погорѣть, (ვეწვები), ზ. თვ. დავეწვები, погорѣть, რაც ებადა სრულიად გარდაეწვა, что имѣлъ, все сгорѣло; ქილ. 569.

**გარდაწვდენა** (ვა), ზ. მ. მივაწოდებ, передать.

**გარდაწვდომა** (ვსწვდები), доставать, досягать.

**გარდაწვევა** (ვი), ზ. მ. მივიწვევ, приглашать, რუსუდ. 232.

**გარდაწვნა** (ვჰ), ზ. მ. переплести.

**გარდაწმენდა** (ვჰ). ზ მ. გავსწმენდ, очищать; ცამან ჰაერი გარდიწმინდა, небо прояснилось, ვისრ. 188; ვეფხ. 1203.

**გარდაწოლა** (ვსწვები, ვსწევ); ზ. უ. სხვაგან დავსწვები; ჩამოვსწვები, ჩამოვეშვები, გარდავეშვები, лечь на другое мѣсто; перевиснуть, нависнуть, наклониться; опуститься на одну сторону, (ვაწვები), ზ. ვ. დავაწვები, налегать на что.

**გარდაწონა** (ვჰ), перевѣшивать, пересиливать.

**გარდაწურვა** (ვს), ზ. მ. გარდავიღებ ან ხელ-მეორედ გავსწურავ, сцѣдить, процѣдить, ქიმ. 105.

**გარდაწყვდევინება** (ვა), ზ. მ. გარდავახდევინებ, взыскивать, რუსუდ. 665.

**გარდაწყდომა** (ვსწყდები), ზ. ვდ. გავისამართლები, გარდავიწყვიტები, рѣшаться, завершаться дѣлу, გარდამიწყდა იმედი, я потерялъ надежду, ქილ. 317; დრო გარდაუწყდეს, если пройдетъ время, срокъ, ვეფხ. 186; ქილ. 246; გარდასწყდა ქორწილი, кончилась свадьба, რუსუდ. 405; გარდასწყდა ომი, битва кончилась, рѣшилась, გარდაწყდომილვარ, -მოდი, рѣшено (есть).

**გარდაწყვეტა, -ვედა** (ვჰს), ზ. მ. საქმის გადავჭრი, გავასამართლებ; გავაჩენ, დავასკვნი; рѣшать, кончать, опредѣлять, приговаривать, вершать, ვეფხ. 69; რუსუდ. 336; -ვალისა, уплатить долгъ, ბერძნ. 199; (ვიწყვეტ), ზ. მ. დავასკვნი; рѣшиться на что, -იმედსა, потерять надежду, ვისრ. 120, 169; (ვუწყვეტ), ზ. მიჩ. опредѣлить, назначить кому что, -იმედსა, лишить кого надежды, привести въ отчаяніе, (ვჰ), ზ. მ. მოვსწყვეტ, ულონო შევიქმ, обезсилить, изнурить, გარდამიწყვეტ ზურგსა, ღონესა, ты изнуряешь меня; (ვიწყვიტები, ვეწყვიტები), ზ. ვ. თვ. გადავიჭრები, გავისამართლები, გადავსწყდები; მოვსწყდები, рѣшаться; обезсилѣть, სამ. ვახტ. 263, **გარდაწყვეტილი**, მიმ. рѣшенный, ღონე გარდაწყვეტილნი, лишенный средствъ, обезсиленный, გორგ. 177; ვისრ. 31, 145.

**გარდაწყვეტა, -ტილობა**, ს. გადაჭრა, გასამართლება, დასკვნა, рѣшеніе; приговоръ, -ტის წიგნი, приговоръ, судебное постановленіе, გუჯ. 25.

**გარდაწყობა** (ვა), ზ. მ. გარდავალაგებ, სხვას ადგილს დავაწყობ, перекладывать.

**გარდაჭამა** (ვჰ), ზ. მ. მოვსჭამ, переѣдать.

**გარდაჭარბება** (ვა), ზ. მ. დავსძლევ, დავსჭარბებ, მეტი მოვალ წონაში, ვუალრესობ; перевѣшивать, вѣсить болѣе; пересиливать, превосходить.

**გარდაჭდომა** (გარდავეჭდობი), ზ. ვდ. გარდავეხვევი, обняться, ვეფხ. 1414.

**გარდაჭედა** (ვჰს), ზ. მ. მოვაკრავ გარშემო რკინას, оковать, ტიმ. 76; მროვ. 103; (ვუჭედ პირსა), заковать отверстіе, სიბრ. 8.

**გარდაჭვდომა** (გარდავეჭვდები), ზ. ვდ. გარდავეხვევი, обняться, ვეფხ. 281; 2 ქართ. 320.

**გარდაჭირება** (ვუ), ზ. მ. მოვუჭირებ, стянуть, перевязать на крѣпко.

**გარდაჭრა**, სხ. გარდაწყვეტა საქმისა, рѣшеніе, (ვსჭრი, ვსჭერ), ზ. მ. შუაზედ გავსჭრი; გარდავსწყვეტ, გავასამართლებ, დავასკვნი; перерѣзать; рѣшить, опредѣлять; (ვუჭრი ფასს), назначить рѣшительную цѣну, (ვიჭრები, ვიჭერ), ზ. ვ. შუაზედ გავიჭრები; ჩამოვხდები; მაგალ ცხენიდამ; ჩამოვხტები, ჩამოვვარდები; разрѣзываться пополамъ; соскочить, спрыгнуть, ვეფხ. 623; რუსუდ. 330, მთიდამ გარდაიჭრა, сбѣжалъ съ горы, ვეფხ. 1021; განმ. თ.; ქილ. 905, გადვიჭრები კლდეზედ, взбѣжать на гору, სიბრძ. 66; გამეჭრა, ე. ი. გამექცა, бѣжалъ отъ меня, მოურ. 258;

ხელნი გარდამჭრა, онъ отсѣкъ у меня руки, ვისრ. 198; **გარდამჭრელი**, მიმ. გარდამწყვეტელი, рѣшитель.

**გარდაჭრუნება** (ვა), ზ. მ. ჩამოვაგდებ ცხენიდამ, сбить съ лошади, ქილ. 539; 195; 2 ქართლ. 158.

**გარდახალიზება** (ვა), ზ. მ. დავსწმენდ მეტალლსა, литровать, очищать металлъ, ქილ. 1; სიბრძ. 87; ერისთ. 33.

**გარდახატვა** (ვჰ), ზ. მ. გარდავიღებ სურათს, снять копію съ картины.

**გარდახდა** (ვხდი, ვხადე), ზ. მ. ავხდი, раскрывать, открывать, (ვიხდი, ვიხადე), ზ. მ. ავიხდი; отбросить, скинуть съ себя, -ვალს, заплатить долгъ, -საბანს, скинуть съ себя одѣяло, -ღედა მიწის ვალს, заплатить долгъ природѣ, -მაგიერსა, вознаградить, воздать, -დღეობას, праздновать день своего ангела, -სნეულებას, выдержать болѣзнь, სამ. ვახტ. 264; -ომს, окончить войну, -სამსახურს, დარეჯ. 21; отправлять обязанность, службу; ესე საწუთრო ამოთა და სიხარულითა გარდავიხადოთ, проживемъ въ этомъ мірѣ съ пріятностью и любовью, ვისრ. 20; -ვიხდი ჭირსა, испытать несчастіе, (გარდავვეხდები), ზოვ. взыскивается съ кого что; (ვუხდი ვალს), платить, სამ. ვახ. 151; გარდავიხდი პარაკლისს, отслужить молебенъ; -მადლს, поблагодарить; обручить, 1 ქართლ. 310; გარდაეხადათ რაცა ჭირი, какое они испытали несчастіе, ვეფხ. 135, გარდამიხადე ვალი, ты заплатилъ мнѣ долгъ, **გარდახდილი**, მიმ. раскрытый; уплоченный; **გარდასახადი**, -ხდელი, ზედ. долгъ; თავს გარდასახდელი, приключеніе, **გარდამხდელი**, ს. кто платитъ долгъ, **გარდანახადი**, ვისრ. 91, ნ. გარდახდილი; თავს გარდანახადი, приключеніе, **გარდანახადობა**, ს. уплачиваніе, отплачиваніе; окончаніе, ვისრ. 195; ყარამ. 23.

**გარდახდევა** (ვა), ზ. მ. გარდავახდევინებ, ვაზღვევინებ, взыскивать; (მა), взыскиваешь съ меня, ვისრ. 180; გარდამეხდების, взыскивается съ меня, ვეფხ. 799.

**გარდახდევინება** (ვა), ზ. მ. ვაზღვევინებ, დავუურვებ, მოვჰკითხავ, взыскать; оштрафовать, ვისრ. 57, 161; 2 ქართლ. 544, 279; **გარდასახდევინებელი**, штрафной.

**გარდახდენა** (ვა), ზ. მ. ჩამოვახდენ, გარდავსხვამ ცხენიდამ; заставить слѣзть съ лошади, ქილ. 535; (ვი), ზ. მიჩ. გარდავიხდი საზღაურს, заплатить штрафъ.

**გარდახდილობა**, ს. გარდახდა ომისა, დღესასწაულობისა, окончаніе, ვისრ. 153, -ჭირისა, окончаніе чумной болѣзни, т. е. прекращеніе.

**გარდახდომა** (ვხდები, -ვხდი), ზ. უ. გადავხტები, გადავალ, ისაი. 45—14; გავივლი, წარვალ; წარვხდები; переходить; проходить, миновать; მარკ. 16—2; 2 კორ. 11—33; -ცხენიდამ, слѣзать съ лошади, ვეფხ. 83, 149; -სჯულსა, преступить, нарушить законъ, გარდახდა ჟამი, прошло время, რაც კაცის თავს გარდახდება, все что человѣкъ можетъ испытать въ жизни, რუსუდ. 382; -ბძანებას, неисполнить приказаніе, ვისრ. 301; -საზღვარსა, преступить границу; რა მამა გარდახდეს, когда отецъ умретъ, ალბ. 58; -ბორჯალსა, პაემანსა, пропустить срокъ, ალბ. 79; გარდახდნენ დღენი, прошли дни, ვეფხ. 847; საქმე საზომსა გარდახდა, ვისრ. 150; дѣло это перешло границу, зашло далеко, (ვუხდები, ვუხედ), ზ. მიჩ. მივუხდები, напасть, -ცხენიდამ, слѣзть съ лошади, ვეფხ. 980; -ახპატს, напасть на Ахпатъ, 2 ქართლ. 401; -ვალს, заплатить кому долгъ, (გარდამხდება, -ბის), ზ. მიჩ. გამომერთმევა, დამეურვება, მომეკითხება; განვიცდი, გამოვივლი ძვირს, უბედურობას, დამემართება; გარდავიხდი, взыскиваться; испытывать; თავს გარდამხდება, გარდამხდომია ან გარდამხედია; შემეთხვევა გარდასავალი, мнѣ приключилось несчастіе, ვისრ. 160; ჩონგ. 84; თქვენ წილად მე გარდამხდება, за васъ я отвѣчу, ერისთ. 95; გარდახდია პატიჟი, онъ подвергся наказанію, ალბ. 66; თავი ზომსა გარდგიხდია, ესე იგი საზომსგარდასრულხარ; ვეფხ. 275; ты превысилъ свою власть, **გარდამხდარი**, ნახე თავის ადგილს; გარდავმხდარვარ, გარდავხდომივარ, -მოდი, ზ. ვ. გარდასრულვარ, წარვხდარვარ, я перешелъ, я прошелъ, ვისრ. 68.

**გარდახდომილება**, ს. неисполненіе закона, преступленіе.

**გარდახედვა** (ვი), ზ. მ. გარდავიხედები, ვიყურები ზევიდამ, смотрѣть сверху внизъ, (ვჰ), ზ. მ. შევჰყურებ, посмотрѣть на кого, გორგ. 145, ბუნ. კ. 204.

**გარდახევა** (ვჰ), ზ. მ. დავჰხევ, გარდავჰგლეჯ, перервать, (ვი საყელოს), ზ. მ. დავიხევ, დავიგლეჯ საყელოს, рвать на себѣ воротъ, ვეფხ. 862; მირ. 250, რუსუდ. 892; ვისრ. 161.

**გარდახვევა** (ვა), ზ. მ. ზევიდამ დავახვევ, მოვახვევ, навертывать, навивать, (ვჰ მკლავსა), ზ. მ. охватывать руками, (ვეხვევი), ზ. თვ. დავეხვევი; მოვეხვევი, перевиться; обнять, ქილ. 420; 358; გორგ. 174; ჩონგ. 103; გარდავუხვევ გზასა, своротить съ дороги.

**გარდახვეწა** (ვა, ვჰხვეწ, ხვეწნეს), ზ. უ. გავაქცევ, გადავჰკარგავ ლეკებში და სხ. заставить убѣжать, скрыться, ქილ. 484; დავრ. 102; (ვიხვეწები, ვეხვეწები), ზ. თვ. გავრიდავ, გადავიკარგები მაგალ. ლეკებში, убѣгать, скрыться, ვეფხ. 621, 1192; ალბ. 1; სიბრ. 62; ჩონგ. 68; 1 ქართლ. 202; 2 ქართლ. 25, 347; დარეჯ. 2, 125; ვისრ. 83; (ვიხვეწები), ზ. ვ. განვიძევები, изгоняться, გიორგ. მ. სამ. 1; გარგვეხვეწნეს скрылись отъ насъ, რუსუდ. 472; ვისრ. 116; 201; **გარახვეწა**, სხ. удаленіе изъ родины, отлучка; бѣгство; **გარდახვეწილი**, მიმ. გაქცეული, бѣглый, რუსუდ. 592; ალბ. 54; 1 ქართლ. 406.

**გარდახილვა** (ვიხილავ), თავიდამ ბოლომდის გავჰშინჯავ, пересмотрѣть.

**გარდახირული**, ზედ. გადებული, проложенный, კაცია 54.

**გარდახლა** (ვხლი, ვახალე), ზ. მ. отбросить.

**გარდახლოცომა, გარდახცომა** (ვხლცები, ვხცე-

ხი; -ვხტი), ზ. უ. ხტომით გარდავალ, перескочить, перепрыгнуть, **გარდახტუნება** (ვა), ზ. მ. заставить перескочить, ვეფხ. 601; 2 ქართლ. 324, ყარამ. 430.

**გარდახრა** (ვხრი, ვხარე), ზ. მ. გარდავჰკაკვავ, მოვხრი, перегибать, загибать; (ვიხრები, ვიხარე), ზ. ვ. загибать; перевиснуть, наклониться, ქილ. 536; 650, მზემან გარდიხარა, солнце зашло, ჩონგ. 111.

**გარდახრაკვა** (ვჰ), пережарить.

**გარდახსნა** (ვჰხსნი), ზ. მ. открывать; **გარდახსნილს ცის ქვეშ**, подъ открытымъ небомъ, გარდავუხსენ გული ჩემი, я открылъ ему свою тайну; ივერი № 1.

**გარდახწევა**, ნახე გარდახვეწა.

**გარდაჯდენა** (ვა), ზ. მ. გარდავსვამ, пересадить.

**გარდაჯდომა** (ვსჯდები, -ვსჯდე), ზ. უ. სხვას ადგილს დავსჯდები, пересѣсть, ზოგჯ; დავჰსჯდები რაზედმე გარდალაჯებით, сидѣть верхомъ, დარეჯ. 9

**გარდაჯვარება** (ვა), ზ. მ. ჯვარედინად დავსდებ, перекрещивать, положить или взять на крестъ, крестомъ, ქმნულ. წ. 10, пересѣкать; გარდაჯვარებული, მიმ. пересѣченный, крестъ на крестъ.

**გარდიგარდმო**, ზზ. განზედ და სიგანეზედ, вдоль и поперегъ, 2 ქართლ. 315; ან ჯვარედინი, крестообразно, ან შეუთანხმებლად, разногласно.

**გარდმოარება** (ვი), ზ. უ. გარდმოვივლი, переходить, 1 ქართლ. 405.

**გარდმობირება** (ვი), ზ მ. მოვიბრებ, привлечь на свою сторону, 2 ქართ. 279.

**გარდმობჯინება** (ვა), ზ. მ. перешагнуть.

**გარდმობრალება** (ვა), ზ. მ. დავაბრალებ, обвинять, ანც. 4—13.

**გარდმობრუნება** (ვა), ზ. მ. პირს ვუბრუნებ, переворачивать.

**გარდმობრძანება** (ვა), ზ. მ. გადმოვიყვან, приводить; (ვბძანდები), ზ. ვდ. გადმოვალ, приходить, 2 ქართლ. 483.

**გარდმოგდება** (ვა), ზ. მ. ჩამოვაგდებ, ჩამოვჰყრი, сбросить, бросать внизъ, 2 ქართ. 451; ზოგჯ. გადმოვრეკ, сгонять; (ვი თავს), броситься съ чего либо, кинуться внизъ съ горы.

**გარდმოგორება** (ვა), ზ. მ. скатить; (ვჰ-დები), скатиться.

**გარდმოდგმა** (ვს), ზ. მ. ჩამოვსდგამ, გადმოვიღებ, снять, составить.

**გარდმოდგომა** (ვადგები, ვადგე), ზუ. გარშემო მოვუდგები, обступить, 1 ქართლ. 334; გარდმოდგომა, სხ. осада, 2 ქართლ. 506.

**გადმოდება** (ვ), ზ. მ. გარდმოვიღებ, снять поклажу, ვეფხ. 1218.

**გარდმოდენა** (ვჰხდი, ვჰხდიოდი), ზ. უ. ვმომდინარობ მაღლიდამ, течь, протекать свысоты, ზოგჯ. გარდმოვიღვრები, литься черезъ край, течь, დარეჯ. 2—11; (ვა), ზ. მ. ვადენ წყალსა, заставить течь; ოფლი გარდმოსდის, потъ льется.

**გადმოდუღება** (ვი), ზ. მ. вскипать.

**გარდმოვარდნა** (ვვარდები), ზ. ვდ. ჩამოვვარდები; ნაპირიდამ გადმოვალ, წავილეკ ნაპირებს მდინარეთა თვის, падать; выходить съ береговъ, потоплять берега, 1 გორგ; ქილ. 344; ზერძნ. სამ. 271; გარდმოვარდნილ-ვარ, я свалился; **გადმოვარდნომა**, იგივე გადმოვარდნა; **-ვარდომილი**, ниспавшій.

**გარდმოვლა** (ვვლი, ვალ), ზ. უ. ჩამოვალ, сходить, проходить; ისარი თავს გარდმოევლო, стрѣла пролетѣла мимо головы, დარეჯ. 1—128; ხრონოლ. 30.

**გარდმოვლება** (გარმოვავლებ), ზ. მ. გარშემოვივლებ, გარშემოვავლებ, обнести, რუსუდ. 173.

**გარდმოვლინება** (ვა), ზ. მ. გამოვგზავნი, ниспослать.

**გარდმოზიდვა** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვზიდავ, ჩამოვიტან, сносить; (ვეზიდები), ზ. თვ. ჩამოვეზიდები, сноситься внизъ.

**გარმოზღუდვა** (ვჰ), ზ. მ. გარეშე ზღუდეს შემოვავლებ, оградить, შავთ. 18.

**გარდმოთოვა, -თოვლა, -თოვნა** (ვჰთოვ, ვჰსთოვე), ზ. უ. о снѣгѣ: ниспадать; გარდმოთოვა ცხელნი ცრემლნი, пролилъ горькія слезы.

**გარდმოთრევა** (ვა), ზ. მ. ჩამოვათრევ, თრევით ჩამოვიტან, стащить.

**გარდმოთხევა** (ვა), ზ. მ. გადმოვღვრი, დავღვრი; пролить, -საყდრისაგან, низвергнуть съ престола, ჩონგ. 128.

**გარდმოკეცა** (ვჰ), ზ. მ. пригнуть.

**გარდმოკვეცა** (ვჰ). ზ. მ. срѣзать.

**გარდმოკიდება** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვჰკიდებ, свѣшивать, вывѣшивать, გარდმომკიდა თვალი, навелъ на меня глаза, რუსუდ. 399, (ვეკიდები), ზ. თვ. ჩამოვეკიდები, повиснуть.

**გარდმოკუჭუჭება**, მაგალ. ხორბლისა, наливаться (о колосьяхъ).

**გარდმოლაგება** (ვა), ზ. მ. გარდმოვაწყობ, убирать, перекладывать.

**გარდმომართება** (ვემართები), ზ. თვ. ჩამოვალ, сходить внизъ, переходить, 1 ქართლ. 14.

**გარდმომდენელი**, ზედ. რომელიც გარდმოადენს, проливающій; თამარ. 74.

**გადმომდინარება** (ვი), ზ. მ. გარდმოვჰდი, о рѣкѣ: стекать, გარდმომდინარე, მიმ. стекающій.

**გარდმომზირვა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰყურებ ძირს, смотрѣть внизъ.

**გარმონახატი**, ზედ. გარდმოხატული, срисованный, 1 ქართლ. 263.

**გარდმონაჭარი**, ზედ. გარდმოცვივნული, бѣглый, ვეფხ. 1025.

**გარდმონგრევა** (ვა), ზ. მ. გამოვაქცევ, выломать.

**გარდმორევა** (ვ), ზ. მ. ავურევ, смѣшивать, перемѣшать.

**გარდმორღვევა** (ვა), ზ. მ. ჩამოვაქცევ, ჩამოვარღვევ, свалить, разрушить, (ვირღვევი), ზ. ვ. ჩამოვიქცევი, валиться, падать, გარდმოარღვია თოვლის ზვავი მტერზედა, онъ свалилъ снѣжный обвалъ на непріятеля, ვახუშტ.

**გარდმოსაქანებელი**, ს. ჩასავალი, დაღმართი, сходъ съ горы.

**გარდმოსახედავი**, ს. балконъ.

**გარდმოხატვა** (ვს), ზ. მ. გადავიღებ ხურათს, срисовать.

**გარდმოხვლა** (ვალ), ზ. უ. ჩამოვალ, сходить,

нисходить, ალზ. 57; გორგ. 43; მდუღარე რძე გადმოდის ქვაბიდამ, кипяченное молоко поднимается въ кострюлѣ.

**გარდმოზვმა, -ზმა, -ზუმა** (ვსვამ, ვსვი), ქიმია 32, ზ. მ. გარდმოვაჯდენ, ссадить; высадить, ვეფხ. 620, 1125.

**გარდმოზქდომა** (ვჯსქდები), ზ. ვდ. მაგალ. სამიქვანი მოიწველა, მესამე თავს გარდმოსქდება; проливаться.

**გარდმოზხმა** (მოვჯსხამ, -ვსხი), გარდმოვსამ მრავალთა, высадить.

**გარდმოზხმა** (ვა), ზ. მ. ჩამოვასხამ, сливать, (ვსხამ), ზ. მ. გარდმოვსვამ მრავალთა, высаживать.

**გარდმოტანა** (ვი), ზ მ. ჩამოვიტან, сносить внизъ.

**გარდმოტევება** (ვუ), ზ. მ. გადმოვუშვებ, спускать, опускать, მსაჯ. 9—53.

**გარდმოტყორცნა** (ვჯ), ზ. მ. გამოვისვრი, бросить сверху, ჩონგ. 96.

**გარდმოფარება** (ვა), ზ. მ. ჩამოვაფარებ, закрыть, покрыть.

**გარდმოფენა** (ვა), ზ. მ. растилать свѣтъ; შავთ. 76.

**გარდმოფრენა** (ვა), ზ. მ. ჩამოვაფრენ, заставить слетѣть; поспѣшно послать внизъ; (ვფრინდები), ზ. ვდ. ჩამოვჯფრინდები, слѣтѣть; кинуться внизъ, ვეფხ. 974.

**გარდმოქანება** (ვექანები), ზ. ვ. ჩამოვიჭრები, сбѣжать внизъ, 3 მეფ. 22—35.

**გარდმოქნევა** (ვიქნევ), ზ. მ. მოვიქნევ, махнуть рукою, კაცია 34.

**გარდმოღება** (ვი), ზ. მ. ჩამოვიღებ; გარდმოვიტან, составить, снять; переносить, გადმოვთარგმნი; გადმოვჯსწერ, переводить; списывать. -სურათისა, срисовать; (ვიღები), ზ. ვ. გადმოვიტანები. ჩამოვიღები, сниматься, выгружаться, **-ღებული, -ნაღები**, снятый.

**გარდმოღმა** ზზ. გამოღმა, по сю сторону.

**გარდმოყვანა** (ვი), ზ. მ. ჩამოვიყვან, приводить, вести внизъ, გუჯ. 15; 2 ქართლ. 444; გორგ. 249.

**გარდმოყოლა** (ვჯყვები, ვჯყევ), ზ. მ. ჩამოვჯყვები, сопровождать кого, 2 ქართ. 540.

**გადმოყრა** (ვჯყრი, ვჯყარე), ზ. მ. ჩამოვჯყრი, сбросить, свалить, ზუნ. კ. 230; ანტონ. 3—27; -ცხენიდამ, свалить съ лошади, -ცრემლსა, проливать слезы, 2 ქართლ. 96, ვისრ. 86; (ვიყრები), ზ. ვ. ჩამოვიყრები, сбрасываться, сваливаться.

**გადმოყურება** (ვჯ), ზ. მ. ჩამოვხედავ, смотрѣть внизъ; (ვიყურები), იგივე.

**გარდმოშენება** (ვა), ზ. მ. გარდავაშენებ, გარდავასახლებ, переселять; (ვშენდები), ზ. ვდ. გარდავესახლები, переселяться.

**გარდმოშვება** (ვუ), ზ. მ. ჩამოვუშვებ, спускать внизъ, опускать, 1 ქართლ. 428; (ვეშვები), ზ. თვ. ჩამოვეშვები, спуститься; (ვუ ცრემლს, проливать слезы, რუსუდ. 331, 512; დავრ. 9.

**გარდმოშველა** (გარდმოვაშველე), ზ. მ. выслать на помощь; (გარდმოვეშველები), сойдти на помощь, ღღა ენა 62.

**გარდმოშლა** (ვშლი, ვშალე), გავხსნი შეკეცილსა, развернуть, раскинуть; (ვიშლები), ზ. ვ. გავიხსნები, развернуться, გადმოშლა წიგნისა, развернуть книгу.

**გარდმოჩქერვა** (ვჯს), ზ. მ. გადმოვსდი ჩქერით, течь, стекать журча.

**გარდმოჩქეფა** (ვჯს), ზ. მ. -ცრემლსა, проливать слезы, ვეფხ. 402; ქილ. 663.

**გარდმოცემა** (ვჯს), ზ. მ. გამოვსცემ, გამოვიღებ ხმას, издавать голосъ; ნათელსა, ე. ი. გარდავსცემ სინათლეს, отражать свѣтъ, (ვიცემი ხმა ან შუქი), ზ. ვ. отражается звукъ, лучъ, ფიზიკ. 43.

**გარდმოცვივნა** (ვსცვივი), ზ. ვდ. გადმოვვარდები, ჩამოვვარდები, ჩამოვსცვივი, спадать, ниспадать, свалиться, -ცრემლი, пролить слезы, ვეფხ. 271, 980.

**გარდამოცლა** (ვსცლი, ვსცალე), ზ. მ. დავსცლი, опорожнить, выгрузить; ვეფხ. 1047; ისაია წწმეტ. ჴსწერია შეცთომით, გარდამოცვალოს, უნდა გარდამოცალოს, ისაი. 60—5.

**გარდმოძახება** (ვჯ), ზ. უ. მაღლიდამ ხმას ვაძლევ, кричать сверху, (ვუ), ზ. მ. გადმოვაგდებ, сбросить.

**გადმოწერა** (ვჯ), ზ. მ. გადავსწერ, переписать.

**გადმოწვენა** (ვა), ზ. მ. დავაწვენ, повалить, свалить; (ვსწვები), ზ. ვდ. повалиться, обвиснуть, ჩამოვსწვები.

**გარმოწვიმვა** (ვჯს), ზ. მ. წვიმისათვის; ჴწვიმს, льеть дождь, -ცრემლსა, лить слезы, ვეფხ. 221; 514.

**გადმოწურვა** (ვჯს), ზ. მ. დავსწურავ, сцѣдить, (ვიწურები), стекать, цѣдиться.

**გადმოხატვა, -ტვა** (ვჯ), ზ. მ. გადმოვიღებ სახესა, срисовывать, მარკ. 2—48; 2—68.

**გარდმოხდომა** (ვხდები), ზ. ვდ. ჩამოვხდები, слѣзать, сходить, ლუკ. 19—6; 1 ქართლ. 89; რუსუდ. 164; გამოსლ. 3—7; -ცხენიდამ, слѣзать съ лошади, ვეფხ. 1125; გადმოვმხდარვარ, ზ. ვ. я слѣзъ, сошелъ, რუსუდ 512; დავრ. 9.

**გარდმოხედვა** (ვა), ზ. მ. ჩავხედავ, смотрѣть съ высоты.

**გარდმოხევა** (ვჯ), ზ. მ. დავხევ, порвать.

**გარდმოხეთქა** (ვჯ), ზ მ. სამზ. 129, расщелять.

**გარდმოხვეწა** (ვჯ), ზ. მ. გამოვაძებ, გამოვაგდებ, удалять, заставить бѣжать, (ვეხვეწები), ზ. თვ. გამოვიგდები; დავიკარგები, бѣжать, удаляться, спасаться, სიბრძ. 39; 1 ქართლ. 195; 2 ქართლ. 262; ჩონგ. 126, დარეჯ. 22—2, გარდმოვუხვეწივარ, я заброшенъ; თამარ ბაგ. 107.

**გარდმოხტომა** (გადმოვხტები, -ვხტი), ზ. ვდ. ჩამოვხტები, спрыгнуть, соскочить.

**გარდმოხსნა** (ვიხსნი, ვიხსენ), ზ. მ. ჩამოვიღებ, снять, იოან. 19—11.

**გარდმოჭრა** (ვჯსჭრი, ვჯსჭერ), ზ. მ. ჩავსჭრი, срѣзать; გარდმოვუჭრი მიწას, отрѣзать кому землю, დასტ. 44; (ვიჭრები), ზ. ვ. ჩამოვიჭრები, ჩამოვალ სიჩქარით, полетѣть, сбѣжать внизъ, ვეფხ. 118; 2 ქართლ. 43.

**გარდუვალი, გარდუალი**, ზედ. აუცილებელი, неминуемый, неизбѣжный, ვეფხ. 157; 759; 2 ქართ. 442; -რჯულზედ, непреступающій за-

конъ, 1 ქართლ. 135; გარდუვალი, ზედ. непроходимый.

**გარდუხალიხებელი,** ზედ. ვერცხლი ან ოქრო დაუწმენდელი, неочищенный металлъ, ქიმ. 44.

**გარდუხდელი,** ზედ. უკუუზღვეველი; აღუსრულებელი, неоплатный; неисполнимый, ვეფხ. 1306; -ჭირი, неиспытанное несчастіе, ვეფხ. 295; 1575; **გარდუხდელობა,** ს. უკუუზღვეველობა, неоплатность, -ჭირთა, неиспытаніе несчастія, ვეფხ. 1538.

**გარე,** თანდ. ნათეს. ბრ. ხმარებული: გარეთ, შინასგამო, შიგნიდამ, внѣ; გარე ქალაქისა, внѣ города; გარე მამისა შობილი, незаконнорожденный сынъ, გარე ქვეყანა, заграница, чужой край, **გარეთგან, გარედგან, გარეგან, გარედამ,** ზზ. извнѣ, снаружи; 2 ქართლ. 530; **გარეთ,** ზზ. კარზედ, გარეგან სახლისა, вонъ, внѣ, ქალაქის გარეთ, за городомъ, გადი გარეთ, ступай вонъ; გარეთ დგომა, стоять на дворѣ, გარეთ გასვლა, выдти вонъ за нуждою, **გარეთი,** ზედ. გარეგანი, გარეთი კერძო, наружный, внѣшній, **გარეთ უბანი,** форштатъ, предмѣстіе города, **გარეგანი, გარეთი კერძო,** внѣшній, დარეჯ. 23; იეზეკ. 44—1, ლუთის გარეგანი, ნ. თავის ადგილს, **გარეგანობა, გარეშეობა,** внѣшность, **გარეგნით,** ზზ. извнѣ, **გარეთ-ყოფნა,** ზ. უ. შინ არ ყოფნა, ვეფხ. 210; быть въ отлучкѣ не находиться дома, **გარეთით,** извнѣ, ალბ. 58; 48.

**გარეგვინება** (ვა), ზ. მ. დავსეტყვავ, побить градомъ.

**გარეგვნება** (ვრეგვნდები), ზ. ვდ. გავსულელდები, одурѣть.

**გარედგომა** (გარევჰსდგევარ), ზ. უ. стоять на улицѣ; (გარევადგევარ), ზ. უ. обступить, окружить.

**გარეები,** მრავლ. გარესაგან, внѣшность, იეზეკ. 41—17.

**გარევა** (ვრევ, ვუ, ვრიე), ზ. მ. ავრევ, შევრევ ერთს მეორეში; გავაბამ, თავს მოვახვევ; смѣшивать; вмѣшивать, впутывать, ვეფხ. 9; 344; 2 ქართლ. 415; დავრ. ქრისტ. 109; **განრევა** (განავრევ ან განვრევ), ზ. მ. ავრევ; შევშლი, დავაფთხობ, შევაძრწუნებ, смѣшать; смутить, привести въ смятеніе, მოურავ. 372; გამრევს ჭირში, онъ вовлекаетъ меня въ несчастіе, რუსუდ. 46; (გავერევი), ზ. თვ. გავებმი; ავერევი; смѣшиваться; вмѣшиваться, вплетываться, გავერევი სისხლში, участвовать въ смертоубійствѣ, 2 ქართლ. 535; გავერევი გუნდში, ворваться въ строй, გორგ. 443; 310, 314; ქიმ. 71; **გარეული,** მიმ. смѣшанный; вмѣшанный, გავრეულ ვარ, გავრეოდი, быть вмѣшиваему, ვისრ. 43.

**გარეთმა,** ს. ბეწვეული, ბეწვი რომ გარეთ ჰქონდეს, ვეფხ. 85; шуба вверхъ шерстью.

**გარეთ-მყოფი,** ს. отсутствующій, შინ არ მყოფი.

**გარეთ-უბანი,** ს. ქალაქის გარეთ შენობა, предмѣстье; загородный проспектъ, გარეთი, ნ. გარე.

**გარეთხა,** ს. ქურციკი, არჩვი, ჯიხვი, ჯერანი, ნიამორი, და მისთანანი, дикая коза.

**გარეკა** (ვჰ), ზ. მ. განვსდევნი მრავალთა, გავლალავ, прогонять, -ცხენებსა, управлять лошадьми.

**გარემდეგი, -მდგომი,** მიმ. გარეთ მყოფ, стоящій внѣ дома, 1 ქართ. 257; სიბრძ. 85, сторожъ.

**გარემზომ,** ზზ. პირის-პირ, противуположно.

**გარემზომობა,** სზ. პირის-პირ მდებარება, წინააღმდეგობა, противуположность, კალმ. 452, ლექს. რ. ქ; (ვეგარემზომოვები), ზ. ვდ. противустоять, противиться; კავშ. 237.

**გარემიქცევა** (ვა, ვი), ზ. მ. დავაბრუნებ, უკუვაქცევ; უკუვარიდებ; обращать назадъ; отвращать, отклонять, устранять; ისაი. 45—23; მარტ. 2—54; 1 ქართლ. 338; (ვა პირსა), отворачивать лице, ისაი. 8—17; 9—13; (ვა წყალსა), отводить воду; (ვა თავსა), ზ. მ. уклоняться отъ кого, избѣгать; (ვიქცევი), ზ. ვ. დავბრუნდები, უკუმივიქცევი, обращаться назадъ, возвращаться, (ვექცევი), ზ. თვ. თავს მოვარიდებ, დავერიდები, удаляться, избѣгать; (მივაქცევ), ზ. მიჩ. თავს დავანებებ, покидать, оставлять, იერემ. 15—5; **გარემიქცეული,** обращенный, **გარემისაქცეველი,** ზედ. возвратный, მარტ. 1—116; 2—115.

**გარემო, გარემოს,** თან. ხმარებული ნათეს. ბრუნვითა, около, кругомъ, вокругъ, გარემო ქალაქისა, около города, ზედ. მრ. **გარემონი,** მახლობელი, ახლო, окрестный, -მონი ადგილინი, окрестныя мѣста, იერემ. 25—9, ნ. გარემონი.

**გარემობმა** (ვა), ზ. მ. обвязать кругомъ.

**გარემობრუნება** (ვა), ზ. მ. обращать назадъ.

**გარემოდგმა** (ვს), ზ. მ. გარშემოვსდებ, გარშემოვახვევ, облагать, класть что вокругъ, იოან. 11—42; მარკ. 13—1.

**გარემოდგომა** (ვადგებ, ვადეგ), ზ. ვდ. გარედამ მოვადგები, მოვეხვევი, окружить, обступить, обложить крѣпость, საქმ. 7; **გრემოდგომილი,** обложенный, окруженный, ებრ. 12—1, ლუკ. 21—20; -მახე, тенето; **გარემოსადგმელად,** для обложенія, რიცხ. 16—38.

**გარემოდება** (ვჰს, ვა), ზ. მ. გარშემოვაკრავ, обложить, обкласть, -ზღუდესა, обвести стѣною, ისაი. 7—2; მატთ. 21—31.

**გარემოება,** ს. ვითარება, შემთხეულება; გარეგანობა, обстоятельство; внѣшность; გარემოებითი, ზედ. ვითარებითი, შემთხვევითი, обстоятельный.

**გარემოვეცხლვა** (ვჰ), ზ. მ. გარშემო ვეცხლით დავჰფერავ, посеребрить, მარტ. 2—198.

**გარემოვლა** (ვვლი, ვივლი), ზ. უ. გარსშემოვივლი, შემოვუარ; обходить.

**გარემოზღუდვა** (ვჰ), ზ. მ. გარშემოვავლებ ზღუდეს, оградить стѣною,

**გარემომდებარე** ზედ. გარშემომდებარე, окрестный.

**გარემონი,** მრ. გარემოსაგან; обстоятельства, причины, ვეფხ. 141; ნ. გარემო.

**გარემორთხმა** (ვერთხმი), ზ. თვ. გარსშემოვეკვრი, опоясать, обвить, ლოდ. 19.

**გარემორტყმა** (ვა), ზ. მ. გარსშემოვარტყავ, опоясывать, (ვირტამ), ზ. მ. გარემოვიდგამ, გარემოვიცვავ, окружить, обставить себя, -ძაძასა, одѣть себя въ вретище, იერემ. 4—8; (ვერტყმი, ვერტყი), ზ. თვ. გარს მოვადგები, შემოვეხვევი, окру-

житъ, ისაი 15—3; (ვირტყმი, -ვირტყი), ვ. быть окружену, **გარემოსარტყმული,** ს. სარტყელი опояска, поясъ.
**გარემოს** ნ. გარემო.
**გარემოსადგმული,** ნ. გარემოდგომა, გამოსლ. 38—14.
**გარემოსასხმელი,** ს. წამოსასხამი ზევიდამ, накидка.
**გარემოსხდომა** (ვსხდები, ვსხდი), ზ. უ. გარშემოვუჯდები, сѣсть кругомъ чего, ლუკ. 22—55.
**გარემოსხმა** (ვა), ზ. მ. გარშემოვასხამ წყალსა, облить, -ბადეს, обнести сѣтью кругомъ; ეზეკ. 32—3, (ვსხამ, ვსხი), ზ. მ. გარშემოვაჯდენ, დავსვამ, сажать вокругъ чего, обсадить, (ვისხამ, ვისხი), ზ. მიჩ. წამოვისხამ, надѣть, накинуть на себя; ისაი. 32—11; 37—1, დაბად. 24—66; 38—16; ანგია 1—5.
**გარემოქმნა** (გარემოვაქმნი, ვაქმენ), ზ. მ. обложить.
**გარემოქცევა** სზ. ტრიალი, вращеніе; კატ. 95; -ქცევითი, ზედ. обратный; კავშ. 12, 131; -ვით, ზ. მ. обратно; (ვა) ზ. მ. უკან დავაბრუნებ, обращать назадъ, возвращать, (ვიქცევი, ვიქეც), ზ. ვ. უკან დავბრუნდები, возвращается, ზოგჯ ვტრიალებ, ვბრუნავ გარემოს რისამე, вращаться около чего, კავშ. 37; 12.
**გარემოცვა** (ვიცვავ, ვიცევ), ზ. მ. გარშემოვეხვევი, გარმოვადგები, обложить, обступить, ქართლ. 322; ზოგჯ. გარეშევიცავ, обнимать, охватывать, объять.
**გარემოშენება** (ვა), ზ. მ. გარშემო ჩამოვუგდებ შენობას, обстроить, იერემ. 52—4.
**გარემოხვევა** (ვეხვევი, ვეხვიე), ზ თვ. обнимать, окружать, გარშემოვერტყმი; (ვახვევ, ვახვიე), ზ. მ. გარშემო დავახვევ, обвить, იეზეკ. 17—7.
**გარეობა,** ს. შინ არ ყოფნა, გარეთ ყოფნა; გარეგანი შეხედულობა, нахожденіе внѣ дома; внѣшность; დასტ. 88; 145, (ვჰგარეობ, -რევე), ზ. უ. ვჰლაშქრობ, быть въ походѣ; ნ. საგრობა.
**გარეს,** ზზ. გარემოს, გარშემო, кругомъ, вокругъ, უყურებს იგი თვისს გარეს, оглядывается вокругъ себя, ერისთ. 7, გარეს გარე, внѣ границъ, დარეჯ. 33—2; 1 ქართლ. 226.
**გარესკნელი,** ზედ. გარეთი, გარეგანი, внѣшній.
**გარეტება, -ტიანება** (ვა), ზ. მ. ჭკუას გონებას დავაკარგვინებ, გავაცბუნებ, ошеломить, одурить; (ვრეტდები), ზ. ვდ. გავცბუნდები, გონებას დავკარგავ დრომდის, ошеломѣть, одурѣть, თვალი გამირეტდება, ე. ი. თვალი ამრევა, ამემღვრევა, помутилось въ глазахъ, ვეფხ. 90; **გარეტებული,** მიმ. ქილ. 180, ошеломленный.
**გარეუკუნქცევა** (ვა), ზ. მ. დავაბრუნებ, обращать назадъ, (ვიქცევი, ვიქეც), ზ. ვ. დავბრუნდები, возвращаться, идти назадъ, ზოგჯ. უკან დავიწევ, отступить. ქართლ. 1, 406.
**გარეული,** ზედ. ველური, მინდვრისა; სხვისა, дикая; чужая; -ნადირი, дикій звѣрь, -თხილი; лещина, лѣсной орѣхъ; გარეული სალაფა, дермо песье; ერის. ლ. -მიხაკი, гвоздика полевая, ბ. ლ. ერისთ; -პიტნა, дикая мята, -მაყვალი, морошка; -ხარი; дикій волъ; -მამალი, чужой пѣтухъ, გარეული, მიმ. ზმნისაგან გარევა, смѣшанный, გარეული მაყვალი, морошка; **გარეულობა,** ს. дикость.
**გარექცევა** (ვიქცევი), ზ. ვ. ვგარეგანობ, отсутствовать; (ვექცევი), განვევლტვი, убѣгать.
**გარეშე,** თან. ხმარებული ნათესაობ. ბრუნვითა, გარეთ, გარედამ, გარედგან; გარდა, კიდეგან; внѣ, извнѣ; кромѣ; ვინ არს ღმერთი უფლისა გარეშე, кто есть Богъ, кромѣ Бога, დავით. 17—31; გარეშე ამისა, кромѣ этого.
**გარეშე,** ზედ. მსოფლიო, არ საეკლესიო; არ საზოგადო, კერძოობითი, мірской, посторонній, частный; внѣшній; -კაცი, человѣкъ посторонній, გარეშე წერილი, свѣтская литература, ხამ. ვახტ. 239, -მტერი, внѣшній врагъ, -სახე, наружный видъ.
**გარეშევლა** (ვივლი), ზ. უ. გარმოვივლი, обходить, რიცხ. 34—6.
**გარშემო,** ზზ. გარემო, გარემოს, около, кругомъ, вокругъ.
**გარშემობრუნება** (ვა), ზ. მ. უკან დავაბრუნებ, обращать назадъ, возвращать, (ვბრუნდები), ზ ვდ. უკან დავბრუნდები, возвратиться назадъ, ვეფხ. 90.
**გარემოვლა** (ვვლი, ვვლე), ზ. უ. გარსმოვივლი, обходить.
**გარშემოკვრა** (ვჰკრავ), ზ. მ. შევუსარტავ, обвязать, обвить, გარშემოკრულ-ვარ, -ვჰკრიდი, я окруженъ, ვეფხ. 73.
**გარშემოუწერელი,** ზედ. აღუწერელი, неописанный, უსამზღვრო, სამზღვარ-დაუდებელი; безграничный.
**გარშემოქცევა** (ვა), ზ. მ. დავაბრუნებ, обращать назадъ, (ვიქცევი, ვიქეც), ზ. ვ. დავბრუნდები, возвратиться, (ვექცევი), ზ. თვ. გარშემოვეხვევი, окружить, ვისრ. 185.
**გარეშემოცვა** (ვი), ზ. მ. გარემოვიცვავ, обнять, окружить; გარშემომცვიდიან, ე. ი. გარემოცულვარ, я окруженъ, ვეფხ. 349.
**გარეშემოძრცვა** (ვსძარცვავ, ვსძარცვი), ზ. მ. გარშემოვაძრობ, ободрать, облупить, (ვიძარცვები), ზ. ვდ. გარშემოვიხევი, გარშემოვიძრობი, გავსცვდი, облупляться, ободраться.
**გარეშემოწერა** (ვა), ზ. მ. გარშემოვავლებ წრეს, ხაზს, დავსწერ, очерчивать; описывать.
**გარეშემცველი,** მიმ. ყოვლისა შემცველი, всеобъемлющій, 1 ქართლ. 73; მოსეს. ხამ. შესავალი; **გარეშემცველობა,** ს. ყოვლისა მპყრობელობა; ჰაზრი, ძალა წერილისა, всеобъемлемость; содержаніе (письма); კავშ. 77, 134, 170, 263; მეტაფ. 27.
**გარეშესამზღვრელი,** ზედ. საზღვარსა ქვეშე მყოფი, содержимый въ границахъ, ლოღ. 52.
**გარეშეუწერელი,** ზედ. უსამზღვრო, სამზღვარ დაუდებელი, неописанный, ტიმ. 100.
**გარეშეუწერლობა,** ს. უსამზღვროება, неисповѣдимость, მარტ. 1, 183.
**გარეშეცვა** (ვიცავ), ზ. მ. ვიპყრობ, შევიცავ, обнимать, содержать, заключать; დავიცავ, ограждать, 2 მეფეთ. 23—14; კავშ. 69, 128, 262; ლოღ. 12.

**გარეშექცევა** (ვა, ვუ), ზ. მ. უკან დავუბრუნებ, возвращать, отдавать назадъ, ალ. 93; 33; (ვიქცევი, ვიქეც), ზ. ვ. დავბრუნდები, возвращаться, идти назадъ, დრეჯ. 2—41, 54; გარდასრულსა გარე ვერ შევიქცევით, прошлое мы не возворотимъ, ვისრ. 124; 178; ქილ. 23; (ვექცევი, ვექეც), ზ. თვ. გავრიდებ, избѣгать, ანდრ. 67.

**გარეშეწერა** (ვჰ), ზ. მ. აღვსწერ, описывать, კავშ. 214; (ვიწერ), ზ. მიხ. გარეშევიცავ, содержать, заключать, კავშ. 126; 100.

**გარეცხა** (ვრეცხ), ზ. მ. განვჰბან ჭურჭელთა, სამოსელთა და სხ. мыть, ვისრ. 83; стирать, გამოცხ. 7—14; (ვირეცხები), ზ. ვ. мыться, стираться, **გასარეცხი**, ზედ. требующій стирки, мытья, **გამრეცხელი**, прачка, გარეცხილი, მიმ. мытый, ქილ. 463.

**გარეწარი**, ზედ. მცონარი, წარმდები, უთაური, нерадивый.

**გარეწრობა**, ს. უთაურობა, нерадѣніе, небрежность.

**გარეწარხდომა**, (ვხდი, ვხადე), ზ. მ. განვარიდებ, отклонять, მარკ. 2—33, (ვხდები, ვხდი), ვდ. გავერიდები, уклоняться.

**გარეწყდომა** (ვსწყდები), ზ. ვდ. მოვშორდები, მაგ. ლაშქარსა, отстать, ვეფხ. 1428.

**გარეხვევა** (ვეხვევი), ზ. თვ. გარშემოვეხვევი, обвить, окружить, ეგზ. 46; (ვახვევ, ვახვიე), ზ. მ. обвивать; окружать.

**გარვა** (ვჰგარავ, -რე), ზ. მ. ვჰფარცხავ, ავოშავ, боронить.

**გართავადი**, ს. გარეშე თავადი, უცხო თავადი, ანუ უფროსი, посторонній начальникъ, ალ. 66.

**გართვა** (ვჰ), ზ. მ. გავრევ; საქმეს მოვაბამ თავზედ, საქმეში გავაბამ; შევაქცევ, вмѣшивать; занимать, упражнять; забавлять, увеселять, тѣшить, потѣшать; -თავსა, забавляться, ვეფხ. 31, განმ. (ვერთვი), ზ. თვ. გავერევი; შევექცევი, смѣшиваться, сливаться; заниматься, упражняться; потѣшаться, забавляться, ქიმია. 103; ანცონ. 41; ხიზრძ. 170; -თვა საქმეში, заниматься дѣломъ; -ლაპარაკში, бесѣдовать, проводить время въ разговорѣ; **გართული** მაგ. ფიქრში, занятый мыслью.

**გართმევა** (ვა, ვი სისხლსა), ზ. მ. გამოვიშვებ სისხლსა, пускать, отворять, кидать кровь.

**გართობა** (ვა), ზ. მ. შევაქცევ, забавлять.

**გართხმა** (ვა), ზ. მ. გავსჭიმავ, растягивать, განირთხ ხელნი შენნი, протяни руку твою, მათე. 12—13; მარკ. 3—5; -ლვედითა, бичевать, საქმ. 22—25; (ვა), ზ. მ. დავცემ, გავშოტავ, повалить, ანდრ. 6; (ვი), -ხელს, протягивать руку, მარკ. 3—5; 2 კორ. 10—15; განვირთხამ ფესვსა, пустить корни, მარგ. 2—162; ივლით. 1—3, გართხმით წოლა, лежать въ растяжку, (ვერთხმი), ზ. თვ. შიგ გავსჭდები, გავვარდები, проникать, проходить насквозь, протекать, вонзаться; მელანი გაერთხმის ქაღალსა, ე. ი. მელანი გავარდება ქაღალდში, бумага протекаетъ, განერთხა ისარი გულში, стрѣла пронзила ему грудь, განგვერთხა, расползло въ насъ, მოურავ. 199; **გართხმული**, მიმ. растянутый, -ჯვარზედა, распятый на крестѣ; 1 ქართლ. 379.

**გარი**, ზედ. გარეთი, внѣшній.

**გარიგება**, სზ. რიგის მიცემა, распоряженіе, გარიგების წიგნი, условіе, договоръ; уставная грамота, 2 ქართლ. 8 შენიშნ. (ვა), ზ. მ. რიგს მივსცემ, დავაწესებ, განვაგებ, აღვასრულებ, საქმეს გამოვიცან; распорядить, устроить, установить порядокъ, опредѣлить, назначить; (ვუ), выхлопотать кому что, ზოგჯ. დავაზავებ, помирить, (ვი): -ჯამაგირსა, выхлопотать себѣ жалованье, 2 ქართლ. 552; დასტ. 6; 122; (გავრიგდები, გავურიგდები). ზ. ვდ. გავწესდები, განვიგები; შევურიგდები, დავზავდები, установиться; договориться съ кѣмъ; помириться, რუსუდ. 210; 762; **გარიგებული**, მიმ. установленный; договоренный; помиренный; **გარიგებულობა**, ს. წესი, რიგი, დაწყობილობა, устройство, порядокъ, распоряженіе; რუსუდ. 549; გასარიგებელი, ზედ. подлежащій устроенію.

**გარიდება** (ვა, ვჰ), ზ. მ. განვარიდებ, თავს გადავავლებ, მოვარჩენ, устранять, отстранять, спасать; ზ. უ. მოვერიდები, бѣжать отъ кого, გამრიდე, ე. ი. მომშორდე, удались отъ меня, ანცონ. 6—7; (ვერიდები), ზ. თვ. განვერები, თავს დავაღწევ, მოვრჩები, избавиться, избѣжать, спастись, ალ. 38; ვისრ. 117, 119; ქილ. 392; სენი გარიდეს, избѣжали болѣзнь, ქილ. 260.

**გარიელი**, ს. მფრინვ. аулыкъ, утка совка, саулыкъ, ბუნ. ლ; карагатка, турпакъ, ერის. ლ.

**გარინდება** (ვა), ზ. მ. გავანაბავ, დავაჩუმებ, გავაყუჩებ, заставить притихнуть; (ვრინდები), ზ. ვდ. გავყუჩდები, დავჩუმდები, затихнуть, **გარინდებული**, მიმ. притихшій.

**გარიჟრაჟი**, ს. განთიადი, разсвѣтъ.

**გარიხი**, ზედ. გარეული, ველური, дикій; чужой.

**გარინება**, გარისხება, ნ. განრინება, განრისხება.

**გარიყვა** (ვ), ზ. მ. რიყეზედ გავაგდებ, о рѣкахъ: выбрасывать на берегъ.

**გარიცხვა** (ვუ), ზ. მ. გავუთვლი; зачесть, სან. ლ. (ვჰ), ზ. მ. გავჰყოფ, дѣлить.

**გარკვევა** (ვა), ზ. მ. გავარჩევ, დავარჩევ; გავიგებ, გამოვიცნობ; разобрать; добиться толку, смысла, **გარკვევით**, გარჩევით, разборчиво, понятно, ქილ. 551; გარკვევა გზისა, найдти дорогу, открыть.

**გარმოდგომა**, ნ. გარსმოდგომა; გარმოდგომილება, осада, 2 ქართლ. 83.

**გარმოვლა** (ვვლი, ვიელი), ზ. მ. გარსმოვუვლი, обходить.

**გარმორტყმა** (ვა), ზ. მ. გარშემოვახვევ, окружить, (ვერტყმი), ზ. თვ. გარემოვეხვევი, обступить.

**გარშემოფენა** (ვჰ, ვა), ზ. მ. გარშემო დავჰფენ, დავაგებ, обостлать, стлать кругомъ, -ნათელსა, ე. ი. დავჰფენ ნათელსა, разстилать свѣтъ, ვეფხ. 1244.

**გარნა**, კავშ. მაგრამ, მაინც, однако; თანდ. ხმარებული ნათესაობითის ზრუნვითა; кромѣ, ზზ. გარეშე, исключая, დავით. 17—31.

**გართნინება** (ვა), ზ. მ. გავატარებ, пронести, про-

вести, რუსუდ. 363; -ხაზსა, провести черту, ქმნ. წ. 32; -დროს, проводить время, ერისთ. 2—53.

**გაროქვა** (ვჰ), ზ. მ. დავხარჯავ, тратить, ქილ. 93.

**გარს**, ზზ. გარემოს, გარშემო, вокругъ, кругомъ.

**გარსაკრი, -კრავი**, ს. ცხენის სარტყელი, სამკერდული, подпруга, საბ. ლ.

**გარსდგომა** (ვსდგევარ, ვსდგომოდი), ზ. ვ. გარემოვიცვავ ლაშქრითა, осаждать.

**გარსი**, ს. აფსკა, თხელი კანი, ვითარც კვერცხის ნაჭუჭსა და ცილას შუა, ან ხახვისა, ნიორისა და სხ. перепонка, плева, болона.

**გარსვლა** (ვალ), ზ. უ. გარშემოვიარებ, ходить вокругъ.

**გარსმოდგმა** (ვსდგამ, ვსდგი), ზ. მ. გარშემო დავსდგამ, обстановить, (ვადგები, ვუდგები), ზ. ვდ. გარემოვიცვავ ლაშქრითა, обступить, обложить, осадить.

**გარსხვევა** (ვახვევ), ზ. მ. გარშემო დავახვევ, обвивать, (ვეხვევი). ზ. თვ. გარს შემოვეხვევი, окружить.

**გარტყმა** (ვა), ზ. მ. დავარტყამ, გავკრავ ჯოხს, пріударить.

**გარული**, ზედ. გარეული, გარეგანი, внѣшній, наружный; ქილ. 428.

**გარუჯვა** (ვჰ), ზ. მ. გავტუსავ, опалить; განმ. ვეფხ. 1339.

**გარუსება** (ვა), ზ, მ. რუსად გავხდი, обрусить, (ვრუსდები), ზ. ვდ. რუსი გავხდები, обрусѣть.

**გარღვევა** (ვა), ზ. მ. ნაკერს მაფითა დავშლი და დავსჭრი; მცირედ გამოვაქცევ შენობას; распороть; выломать; (ვირღვევი), ზ. ვ. ნაკერთა თვის: დავიშლები, пороться; **გარღვეული**, распоротый.

**გარყვნა**, სზ. развращеніе, баловство; -წერილისა, исказить текстъ; (ვრყვნი, ვჰრყვენ), ზ. მ. წავხდენ, განვხრწნი, გავაქსუვებ, портить, растлить, развратить; (ვირყვნები, ვირყვენ), ზ. ვ. წავხდები, განვიხრწნები; портиться, развращаться, избаловаться, ისაია 1—27; ვისრ. 7; 46; დავით. 52—2; **გარყვნილი**, развращенный, избалованный, 2 ქართლ. 54; გარყვნილობა, безпутство.

**გარშამო, გარშემო**, ნ. გარეშემო.

**გარშემობრუნება** (ვჰბრუნდები), ზ. ვდ. возратиться.

**გარშემოვლება** (ვა), ზ. მ. გარსშემოვატარებ; გარსშემოვსდებ; გარშემოვაკერებ; обвести, обнести; обшить, (ვევლები), ზ. თვ. გარშემოვედები; თავს ვანაცვალებ; обступить, окружить; жертвовать собою; **გარსშემოვლებული**, обнесенный; обшитый.

**გარშემოვლენა** (ვა), ზ. მ. обводить.

**გარშემოთხრა** (ვსთხრი, ვსთხარე), ზ. მ. окапывать.

**გარშემოკერება** (ვა), ზ. მ. обшить.

**გარშემორბენა** (ვა), ზ. მ. გარშემო დავარბენ, заставить обѣжать кругомъ, (ვი), ზ. უ. გარშემო მოვირბენ, обѣжать.

**გარშემოტარება** (ვა), ზ. მ. გარშემოვატარებ, водить кругомъ.

**გარშემორტყმა** (ვა), ზ. მ. გარშემოვახვევ, обвязать; окружить, (ვერტყმი, ვერტყი), ზ. თვ. გარშემოვეხვევი, обступить.

**გარშემოყრა** (ვჰყრი, ვჰყარე), გარშემო მოვჰყრი, разбрасывать кругомъ, (ვა), ზ. მ. გარშემო დავყრი, გარემოვსდებ, обсыпать, (ვეყრები ვეყარე), ზ. თვ. წინ დავუხვდები, повстрѣчаться.

**გარშემოცვა** (ვს), ზ. მ. გარშემოვეხვევი, обложить, обступить.

**გარშემოძრობა** (ვა), ზ. მ. გარშემო დავაძრობ კანსა, облупить, содрать шкуру; (ვჰსძვრებ), облупиться.

**გარშემოწვა** (ვს), ზ. მ. გარშემოდავსწვავ, обжечь, (ვიწვები), ზ. ვ. გარშემო დავიწვები, обгорѣть.

**გარშემოწყობა** (ვა), ზ. მ. გარშემო დავაწყობ, обложитъ.

**გარშემოჭრა** (ვსჭრი, ვსჭერ), ზ. მ. გარშემო შევსჭრი, обрѣзывать.

**გარშემოხვევა** (ვა), ზ. მ. გარს მოვახვევ, обвивать; окружать; (ვეხვევი), ზ. ვ. გარს მოვეხვევი, окружить, обступить, ვეფხ. 1221.

**გარშეცვა** (ვი), ზ. მ. содержать; გარშევიცვი სასოებითა, я огражденъ вѣрою, თეატრ. პოლ. 4.

**გარცხა**, ნ. გარეცხა, გამოსლ. 19—11; ქილ. 17, 29; **გარცხილი**, ნ. გარეცხილი; მოსეს ხამ. 8; მარკ. 6—2.

**გარჩევა**, სზ. разборъ, ქილ. 48; -სადაოთა საქმეთა, разборъ тяжебныхъ дѣлъ, გარჩევით, разборчиво, (ვა), ზ. მ. გავარკვევ. გავაშორებ ერთი მეორისაგან; დავარჩევ; დავსჩხრეკ, გავშინჯავ; различать, разбирать; перебирать; отличать; разсматривать, изслѣдовать, რუსუდ. 277; მატთ. 25—32; -მწვანვილსა, перебирать овощи, (ვირჩევი, -ჩიე), ზ. ვ. разбираться; отличаться; კარგი ავისაგან ადვილად განირჩევა, хорошее легко отличается отъ дурнаго, რუსუდ. 385; **გარჩეული**, მიმ. разобранный, **გამრჩეველი**, ს. разбиратель, **გარჩევინება** (ვა), ზ. სხმ. заставить разобрать.

**გარჩვნილი**, ზედ. გრეხილი, დაგრეხილი, витый, გამოსლ. 28—14.

**გარჭმული**, ზედ. -ლახვარი, вонзенный мечъ, იობ. 41—18.

**გარჭობა** (ვა, ვუ), ზ. მ. დავარჭობ, დავასვამ, შევურჭობ, втыкать, вонзать, ხანჯალი წელში გაირჭო, онъ воткнулъ кинжалъ въ поясъ; ყარამ. 379; (ვირჭობი), ზ ვ. вонзаться; втыкаться.

**გარწყილიანება** (ვა), ზ. მ. რწყილით ავავსებ, наблошнить.

**გარჯა**, სხ. თავ-დადებით შრომა: თავის ტკენა, შეწუხება, трудъ. заслуга; безпокойство; (ვრჯი, ვსარჯე), ზ. მ. თავდადებით ვაშრომებ; თავს ვატკენ, ვაწუხებ, трудить; налагать трудъ, работу; утруждать, безпокоить, (ვირჯები), ზ. ვ. თავდადებით ვმუშაობ; შევსწუხდები, თავს ვიტკენ, трудиться; безпокоиться, ნუ გაირჯებით, не безпокойтесь, მეშინიან რომ **გაგსარჯოთ**, я боюсь безпокоить васъ, **გარჯილი**, მიმ. ნამსახური, потрудившійся, заслуженый, გარჯილი გრძელისა გზასა, утомленный длинною дорогою, რუსუდ. 885; ძნელის სატანჯველით გასჯილი, замученный трудною пыткою, რუსუდ. 974; 979; გარჯილ-

ვარ, გავირჯოდი, потрудиться, поутомиться, რუსუდ. 664, 781; ალ. 126; სამ. ვახტ. 49, 159; გორგ. 5; 2 ქართლ. 320; ანკ. 3—24; რას გარჯიხარ, что васъ обезпокоило, დავრ. 23; მირ. 34,

**გარჯილობა** ს. ნამსახურობა, трудъ, заслуга; სამ. ხომს. 151; მოურავ. 376.

**გარხმალება** (ვურხმალები), ზ. ვდ. ხმალ და ხმალ ვებრძვით, биться на сабляхъ, რუსუდ. 428.

**განაადვილებელი**, ზედ. облегчительный; -ბლად, для облегченія.

**განაბედავი, განაბედი**, ზედ. შესამართი, საკადრი, требующій смѣлость, рѣшительность, მოურ. 121; რუსუდ. 620; ჩემგან ძნელად განაბედავი, требовавшій отъ меня отважной рѣшительности, ალექ. 225.

**განაბნეველი**, ზედ. გადასაყრელი, бросальный, -ლად, на растрату, ქილ. 598.

**განაზეცები, -ცებილი**, ზედ. გასაკვირვებელი, გასაოცებელი, удивительный, ქილ. 279.

**განაგანიერებელი**, ზედ. განსავრცელებელი, расширительный, ქილ. 85.

**განაგებელი, განაგები**, ს. სამნეო, предметъ управленія; управленіе; სახელმწიფო განსაგებელი, государственное управленіе, ამბის განსაგებლად, ე. ი. ამბის შესატყობლად; для провѣданія, ნ. გაგება.

**განაგზავნილი**, ზედ. გასასტუმრებელი, служащій для отправленія, -ლად, ზზ. для отправки.

**განაგისი**, ს. სახსენებელი, память, воспоминаніе, ანკ. 3—6.

**განაგმირალი, განაგმირი, განაგმირო**, ზედ. გასაწონი, пронзающій, пронзительный, ვეფხ. 23; 123; 1286.

**განაგნება** (ვს), ზ. მ. საგანში ვესვრი, стрѣлять въ цѣль.

**განაგონი, -ნარი**, ზედ. მისახდომი, საგულსხმებელი, понятный.

**განადები**, ზედ. გასაყარი, прокладной, ნ. გასაყარი.

**განადებლად ხიდისა**, ზედ. для наведенія моста, ვეფხ. 798.

**განადევარი**, რაცა სდევს, ეკუთნის, მაგალ: მიწა, წყალი და მისი გასადევარი, земля, вода и другія принадлежности, გუჯ. 28.

**განადიდებელი**, ზედ. ადსამაღლებელი, достохвальный, ვისრ. 42.

**განადინარი, განადინელი**, ზედ. მომდინარი, проточный, ივდ. 7—6, ვისრ. 78, გასადინარი და შესადინარი მდინარისა, теченіе и устье рѣки; ქილ. 145.

**განადნობი**, ზედ. დასადნობი მეტალი, отливальный, ქიმ. 212.

**განანდობი**, ზედ. აღსარების სათქმელი, исповѣдальный, исповѣдный. წასვლა განანდობლად, идти на исповѣдь.

**განავალი**, ს. გასასვლელი კარი, выходъ, выходныя двери; задній проходъ, ნ. წელი; შესავალი და გასავალი კარი, входныя и выходныя двери, მროვ. 13, -წყალი, проточная вода, ხიბრძ. 73; ვისრ. 52; 2 ქართლ. 272.

**განავლელი**, ზედ. წარსავალი გზა, проходный, проходимый, -წყალი, бродъ, დაბად. 32—22.

**განავარდი**, ზედ. გასაგდები, დასატევებელი, оставляемый, ქილ. 28.

**განავრცელებელი**, ზედ. განსადიდებელი, служащій къ распространенію.

**განაზრდელი**, ზედ. აღსაზრდელი, воспитательный, რუსუდ. 438.

**განაზეთებლად**, ზზ. ზეთის გამოსახდელად, для обращенія въ масло, ქიმ. 115.

**განაზვიანი თავისა**, თავ-მოსაწონი, дѣлающій честь, მოურ. 177.

**განათავებელი**, ზედ. აღსასრულებელი; исполнительный, ჟამთა და ხანთა გასათავებელი წყალობის წიგნი, გუჯ. 32; вѣчно неизмѣнная милостивая грамота, -ამბავი, печальная вѣсть, რუსუდ. 991.

**განათავი, განათავებელი**, ზედ. შემაწუხებელი, გამათავებელი, наводящій грусть, уныніе, მოურავ. 288.

**განათბობი**, ზედ. разогрѣвательный.

**განათლელი**, ზედ. ქვა სათლელი, подлежащій граненію, ვეფხ. 5, გან. თ.

**განათრეველი**, ზედ. თრევით საცარებელი; სათრეველი, გასალანძღავი; поносительный.

**განათრევლად**, ზზ. გასალანძღავად, для выруганія, ვეფხ. 1095.

**განათხოვარი ქალი**, ს. ქალი მოსწრებული საქრმოდ, невѣста.

**განაკეთებელი**, ზედ. подлежащій къ дѣланію.

**განაკვირველი, -ვი, -ვებელი**, ზედ. გასაოცარი, удивительный, დარეჯ. 34.

**განაკმარი**, ზედ. საკმაო, достаточный, მოურავ. 99.

**განაკითხავი, -ხარი**, ზედ. სამართალს ქვეშე მყოფი, подсудимый, ან სასამართლო, судъ.

**განაკრეჭი**, ზედ. მღვდელი განსაკანონებელი, подлежащій къ разстриженію, ყარამ. 256.

**განაკრთომელი**, ზედ. გასაოცებელი, удивительный; страшный, дивный, ქილ. 604; იერემ. 18-13; 1 ქართლ. 270; რუსუდ. 983.

**განაკრძალავი**, ზედ. გასაფრთხილებელი, предостерегательный.

**განაკუთრება**, ნ. განსაკუთრება.

**განალამება, განალმება** (ვესალამები), ზ. მ. სალამს-ვეტყვი, გამოვესალმები, проститься, ვეფხ. 937; 1584.

**განალახავი**, ზედ. საცემი, подлежащій побіенію, потоптанію, -ვად მტერთა, на побіеніе враговъ, რუსუდ. 259.

**განალება** (ვა), ზ. მ. გავამაგრებ ქვასავით, окаменять, (ვსალდები), ზ. ვდ. გავსიპდები, გავქვავდები, გავმყარდები, გავმაგრდები, окаменѣть, затвердѣть, ვეფხ. 135.

**განალოწავი**, ზედ. სალოწავად დანიშნული, молотильный.

**განამაგრებელი, განამწარებელი**, ნ. განსამაგრებელი, განსამწარებელი.

**განამართავი**, ზედ. გამართვის მოქენე, требующій поправки.

**განამართლება**, სზ. სამართალი, судъ, ვეფხ. 233; -ლებად, въ оправданіе, (ვა), ზ. მ. გავაბჭობ, სამართალს გავუჩენ, судить кого, производить

судъ, სამ. ვახტ. 131; (ვსამართლდები), ზ. ვდ. გავიბჭობი, судиться, გუჯ. 27; ერისთ. 156; ანტ. 4—13; თავის გასამართლება (ვა), оправдать себя по суду, რუსუდ. 301; **გასამართლებელი**, оправдательный, **გასამართლებული**, судимый, სამ. ვახტ. 205.

**გასამარჯვებელი**, ზედ. წარსამართებელი, успѣшный, -ბელად მეფობისა თქვენისა, для преуспѣянія вашего царствованія.

**გასამეფებლად**, ზზ. გამეფებისათვის, для воцаренія.

**გასამზღვრება**, სზ. სამზღვირის დადება, разграниченіе, (ვ), ზ. მ. სამზღვარს დავსდებ, разграничить, სამ. ვახტ. 241; 131; დასტ. 47; ან გავმიჯნავ. межевать, სამ. სომხ. 397; რუსუდ. 985; გასამზღვრული, მიმ. разграниченный.

**გასამჟღავნებელი**, ზედ. სააშკაროდ გამოსაცხადებელი, для объявленія.

**გასამრუდი**, ზედ. უსწორო შესაქმნელი, подлежащій искривленію, ქილ. 508.

**გასამრჯელო**, ს. სამუშაოს ფასი, плата за трудъ, სამ. კ. 229.

**გასამსალება** (ვა), ზ. მ. სამსალად გარდავაქცევ, საწამლავად გავხდი, превращать въ отраву, ვეფხ. 1020, -ბელი, отравленный.

**გასამტეხლო**, ნ. თავის გასამტეხლო.

**გასამყრელი, -ლო**, ზედ. გასაყოფი; ან გაყრის ხაური, раздѣльный; пошлина за раздѣлъ имѣнія; სამ. ვახტ. 100, 101; ნ. საუფროსო; -წიგნი, раздѣльный актъ, გუჯ. 31.

**გასამჩვენებელ, გასამჩვენი**, ზედ. გამომჩვენებითი, დიდ-დიდებული, торжественный, -ბლად, ზზ. торжественно, დიდ-დიდებით; ქილ. 442.

**გასამხიარულებელი**, ზედ. სასიხარულო, увеселительный.

**გასანთლება** (ვუ), ზ. მ. მივუნათებ, სანთელს მივუნთებ; посвѣтить, გასანათლებელად, для просвѣщенія, 2 კორ. 4—6.

**გასანთლვა** (ვს), ზ. მ. წმინდა სანთელს წავუსვამ, наващивать, натирать воскомъ.

**გასაოცარი**, ზედ. გასაკვირვებელი, дивный, удивительный, **გასაოცრად**, ზზ. გასაკვირვებლად, на диво, **გასაოცრება** (ვი), ზ. მ. გავიკვირვებ, удивляться.

**გასაოცებით**, ზზ. ერთი ოცად, ვეფხ. 1568, въ двадцать разъ.

**გასაპარავი**, ზედ. -გზა, дорога по которой можно украдкою уйдти, ქილ. 286, 512.

**გასაპნვა** (ვჰ), ზ. მ. საპონს წავუსვამ, намылить.

**გასაპობელი**, ზედ. დასაჩეხი, разсѣкаемый, ვეფხ. 94.

**გასაპყარება** (ვა), ზ. მ. დავაპატიმრებ, დავატუსაღებ, арестовать, ქილ. 671.

**გასარგებლება** (ვა), ზ. მ. სარგებლით გავსცემ თეთრს, отдать на проценты деньги.

**გასართავი, -თველი, -თობი**, ზედ. შესაქცევი, забавный, потѣшный, მოურ. 92; კაცია 13; ფიქრის გასართველად, для разсѣянія мысли.

**გასართობი, -ბელი**, ზედ. შესაქცევარი, დროს გასატარებელი, занимательный, занятный, ერისთ. II, 94, ბუნ. კ. 237.

**განსარიგებელი**, ზედ. განსაკარგავი, რიგის მისაცემელი, ქილ. 542, требующій распоряженія.

**განსარისხებელი**, ზედ. გულზედ მომყვანი, გასაჯავრებელი, прогнѣвляющій.

**გასარყვნელი**, ზედ. გამრყვნელი, წასახდენელი, развращающій, -ლად, для развращенія, 1 ქართლ. 432; კოლას. 2—21.

**გასარჯვა** (ვს), ზ. მ. გავრჯი, ვაშრომებ; თავს ვატკენ, შევაწუხებ, трудить, налагать трудъ, работу; утруждать, безпокоить, ზოგჯ. ვაჭირვებ, შევაიწრებ, ვსჯაბნი, დავსჯი, притѣснять; наказывать; სამ. ვ. 243; 249; ალ. 86; გორგ. 225; (ვისარჯები), ზ. ვ. გავირჯები, ვმუშავობ; თავს ვიტკენ, შევსწუხდები, трудиться; безпокоиться, ზოგჯ. დავისჯები, დავიჯაბნები, наказываться; притѣсняться, სომხ. 282; 2 ქათლ. 421.

**გასასვლელი**, ზედ. გამოსასვლელი; ასატანი, მოსათმენი; выходный; терпимый, სამ. სომხ. 288, ნ. განსავლელი.

**გასასინჯავი**, ზედ. გასაჩხრეკი, подлежащій разсмотрѣнію, ქილ. 403; რუსუდ. 481.

**გასასტერებელი**, ზედ. გასაოცებელი, дивный, поразительный.

**გასასტიკება** (ვა), ზ. მ. გავაფიცხებ, განვამძვინებ, ожесточать, (ვსასტიკდები), ზ. ვდ. გავფიცხდები, ожесточаться, ქილ. 643.

**გასასუქებელი**, ზედ. სასუქი, назначенный для откормленія, მიწის სასუქი, удобреніе.

**გასასყიდი, -დელი**, ზედ. საფარდული, продажный, **განსასყიდლობა**, продажность.

**გასატანი**, ზედ. რაც თან წაიღება, что можно взять съ собою, ვეფხ. 2.

**გასატევებელი**, ზედ. раздѣльный.

**გასატეხი, -ტეხელი**, ზედ. სატეხად დანიშნული, подлежащій ломкѣ, ქილ. 252; გასატეხლად პირობისა, для нарушенія условія, ქილ. 481.

**გასატკივარება** (გავსატკივარდები), ზ. ვდ. ვჰგრძნობ სატკივარსა, почувствовать боль; ვეფხ. 567.

**გასაუპატიურება**, обезчестить; -რებლად, для обезчещенія.

**გასაფენი**, ზედ. постилочный.

**გასაფრენად. -რენლად**, ზზ. для улетанія, ქილ. 51; 462.

**გასაფრთხილებელი**, ზედ. предостерегательный, ქილ. 568.

**გასაქარვებლად ნაღვლისა**, ზედ. მოსაქარვებლად მწუხარებისა, для разсѣянія печали, ქილ. 474.

**გასაქირავებელი**, ზედ. საქირავებელი, наемный.

**გასაქლიბავი რკინა**, ზედ. подлежащій выпиловкѣ.

**გასაქმება** (ვა), ზ. მ. დავასაქმებ; გავჰყიდი; поручить кому дѣло; сбить съ рукъ, распродать; საბ. ლ.

**გასაქონლიანება** (ვა), ზ. მ. გავამდიდრებ, обогащать.

**გასაქრობი**, ზედ. დასაშრეტი, гасильный; гасило.

**გასაქურდავი**, ზედ. საქურდავად დანიშნული, назначенный къ обворованію, ტიმ. 27. [ვეფხ. 447.

**გასაქცევლად**, ზზ. გასალტოლველად, для бѣгства,

**განაღვიძებელი**, ზედ. გამოსაფხიზლებელი, будильный.

**განაღარიბებელი**, ზედ. დასაგლახაკებელი, разорительный.

**განაღება** (ვა), ზ. მ. დავხარჯავ; გავჰყიდი, починать, истратить; сбивать, продавать, (ვსაღდები), ზ. ვდ. დავიხარჯვბი; გავიყიდები. истрачиваться; продаваться.

**გგანაღებელი კარი**, ზედ. створныя двери, ქილ. 595.

**განაღები**, ს. მოქლონი რომლითაც გაიღება კლიტე; მოსამართავი საყამოთა, ключь, -ბურღისა, отвертка.

**განაყარი**, ზედ. გასაღები; ასაცმელი, ასაგებელი, прокладной; продѣвочный; -ძელი, перекладина, поперечный брусъ, конь, верхній брусъ на кровлѣ, ნ. ჩ. ლ. ნახე კოჭი, რ. ქ. ლექს. ნ. конь; -გზა, дорога разъединенія, გუჯ. 33; ომის განაყარი ნაღარა, отбой, ფარამ. 63, განაყარი წერილი, разводная.

**განაყოფელი, განაყოფი**, ზედ. გასაყრელი, раздѣльный, სამ. ვახ. 3; дѣлимый, ზოგჯ. грань, граница; 1 ქართ. 144; გასაყოფელად დავგიდვია, мы назначили къ раздѣлу, სიგ. ჩოლ. 39, 46; თმის გასაყოფი ჩხირი, спица, прутокъ для разведенія волосъ, საბ. ლ; კოვზი საჭმლის გასაყოფი, разливальная ложка.

**განაყრელი**, ზედ. გასაყოფელი ან გასაყარი, раздѣльный; продѣвочный; разлучный, რუსუდ. 255; ვისრ. 76; -სევდისა, для разсѣянія грусти, რუსუდ. 720; **განაყრელად**, для разлуки, ვეფხ. 943.

**განაშვები**, ზედ. დასატევებელი, отпускной, რუსუდ. 368.

**განაშვენებელი**, ზედ. მოსართავი, предметъ украшенія.

**განაშინჯავი**, ზედ. სანახავი, предметъ осмотра; **განაშინჯავად**, для осмотра.

**განაშიშრება** (ვა), ზ. მ. საშიშრად გავხდი, дѣлать страшнымъ, (ვსაშიშრდები), ზ. ვდ. საშიშარი გავხდები, дѣлаться страшнымъ; ვეფხ. 750.

**განაშმაგი**, ზედ. გასაბრაზი, раздражительный, ქილ. 311.

**განაშორებელი, განაშორი**, ზედ. დასაშორებელი, подлежащій удаленію, ქილ. 238.

**განაჩენალი**, ჩახრ. 79, видный.

**განაჩემი**, ზედ. საჩემო, ქილ. 330, 467; усвоенный мнѣ.

**განაჩენელი**, ზედ. სამართლით დასასჯელი, постановляемый судомъ, ალბ. 99.

**განაჩეხი, -ხელი**, ზედ. დასაჩეხი, ქილ. 483, подлежащій разсѣченію.

**განაცემი**, ზედ. დასარიგებელი; გასასესხებელი, отдаваемый (въ заемъ, въ подарокъ), რუსუდ. 362, 409, მე გასაცემი ფული არა მაქვს, у меня нѣтъ денегъ, для отдачи въ заемъ.

**განაცვიფრელი**, ზედ. გასაოცარი, удивительный, ქილ. 588.

**განაცლელი**, ზედ, გასარიდებელი, подлежащій избѣжанію, ქილ. 467.

**განაცარცველი**, ზედ. გასამკრეხი, ასაკლები, подлежащій разграбленію.

**განაცვლელი**, ზედ. სართში ასაღები ან მისაცემი, промѣнный, ქილ. 393.

**განაცვეთი**, ზედ. носильный (одежда), ვახტ. ხამ. 223.

**განაცინარი**, ზედ. დასაცინარი, подлежащій насмѣшкѣ, ქილ. 488.

**განაცუდარი**, ზედ. დასაწუნარი, достойный охужденія, მოურავ. 128.

**განამაგლება** (ვა), ზ. მ. გავაავებ, გაყაბოროტებ, омерзить, дѣлать мерзкимъ.

**განაძებელი, განაძები, განაძენი**, ზედ. გასაგდებელი, подлежащій изгнанію, ქილ. 26, 292, -ბლად, ზზ. გასაგდებლად, для изгнанія, ვეფხ. 744.

**განაძლებელი**, ზედ. მოსათმენი, сносный, терпкій; ს. სახმელ საჭმელი, пропитаніе, ქილ. 96.

**განაძლიერებელად**, ზზ. для усиленія, გორგ. 5.

**განაძლიხი**, ზედ. მოსათმენი, сносный, терпкій.

**განაძრომი**, ს. ნახვრეტი, щель.

**განაძღვანებელი, განაძღოლი**, ზედ. საწინამძღობელო, предводимый, ალბ. 159; წინ გასაძღოლი ჯვარი, крестъ несомый впереди, ტიმოთ. 14.

**განაწბილებელი**, ზედ. გასაკიცხავი, სეგიობელი, предосудительный, ვეფხ. 461, გან. თ.

**განაწირად**, ზზ. на жертву.

**განაწირავი**, ზედ. გაწირული, თავზედ ხელ აღებული, მაგ. გასაწირავი სულისა, отчаянный, ქილ. 351.

**განაწურავი**, ნ. საწურავი.

**განაწყლება** (ვა), ზ. მ. გავაგლახავებ, გავაუბედურებ, довести кого до нищеты; (ვსაწყალდები), ზ. ვდ. გავგლახაკდები, онищать, обѣднѣть, გუჯ. 13; **განაწყალებელი**, обнищалый.

**განაწყვეტ**, ზედ. ამოსაგდები, подлежащій истребленію; извергъ, ანტ. 4—49; 59.

**განაწყობლად**, ზზ. შესაგულიანებლად; для согласія, для любви, 203 ქილ.

**განაწყო**, ზედ. სასიყვარულო, любовный, ქილ. 277, გასაწყო გულისა ადგილი, мѣсто любви.

**განახამლება** (ვა), ზ. მ. გავახამებ, სახამებელს მივსცემ, крахмалить.

**განახარელი, განახარი, -რებელი**, ზედ. სასიხარულო, радостный.

**განახაფავი**, ზედ. გასაკადნიერებელი, дерзкій, ვეფხ. 1309.

**განახდომი**, ზედ. მოსახდომი, статочный, могущій быть, сталый.

**განახეიბრება** (ვა), ზ. მ. გავახეიბრებ, დავასახიჩრებ, искалечить, увѣчить, **-რებული**, მიმ. увѣчный, სამ. ვახტ. 95, 252.

**განახელება** (ვა), ზ. მ. დასახელება, поименовывать, კავშ. 68.

**განახელოვნებული**, მიმ. სახელოვან ქმნილი, прославленный, ვისრ. 54.

**განახელოვნება** (ვა), ზ. მ. სახელოვან შევიქმ, ვასახელებ, სახელს მოვუგებ, прославить.

**განახვევი, განახველი**, ს. სახვევი, обвертка; по-

вязка; платокъ въ которомъ завертываютъ что либо.

**გასახიდავი**, ს, მაგალ. ცხვირის გასახიღავი ღრჭა, храпъ, რქლ.

**გასახიჩრება** (ვა), ზ. მ. დავასახიჩრებ, გავაგონჯებ, გავახეიბრებ, изувѣчить, изуродовать.

**გასახლება** (ვი), ზ. მიჩ. სახლად გავიხდი; ავჰყრი, გადავასახლებ; обращать въ жилище; выводить, переселять.

**გასახლვა** (ვჰ), ზ. მ. სახლს გამოვუცვლი, перемѣщать, переселять.

**გასახმელი კარი**, ზედ. გასაღები კარი, створчатая дверь.

**გასახმობი, -ბელი**, ზედ. სახმობად დანიშნული, предназначенный къ сушкѣ, რუსუდ. 990.

**გასაჭირი, -რებელი**, ზედ. ძნელი, трудный, тяжкій, გორგ. 137.

**გასაჭიროვება** (გამისაჭიროვდების), ზ. ვდ. გამიძნელდების, затрудняться, ხრონოლ. ბროს. 28.

**გასაჭრელი**, ზედ. საჭრელი ან გასაქცევი, относящійся къ рѣзанію, къ бѣгству, ვეფხ. 161; ქებინის გასაჭრელი, ე. ი. საქორწილო, свадебный.

**გასაჯავრებელი**, ზედ. სარისხავი, საგულისო, приводящій во гнѣвъ, въ озлобленіе, გორგ. 288.

**გასევა** (ვუ), ზ. მ. გამოვუყეენებ, მოვუტევებ ძაღლს, напускать, наускивать, натравливать, -ჯარსა, напустить войско для нападенія, სამ. ვახტ. 177.

**გასეირნება**; სზ. прогулка, (ვი), ზ. უ. დავდივარ შესაქცევად, ვნავარდობ, прогуливаться.

**გასერვა** (ვჰ), ზ. მ. ნ. დასერვა

**გასესხება** (ვა), ზ. მ. გავავალებ, ვალად მივსცემ, давать въ займы.

**გასველება** (ვი პირს), ზ. მ. პირს გავიხსნი, ვიგემებ, отвѣдать, скушать, заморить червяка, промочить горло, პირი გაისველე, промочи горло, ქილ. 353.

**გასვენება, გასვლა**, ნ. განსვენება, განსვლა, განვლა. [выходить.

**გასვლა**, ნ. განსვლა; გასვლა-გამოსვლა, входить и

**გასვმა** (გავსვამ), ზ. მ. გადავსვამ, пересадить, 1 ქართ. 229; -ცხენზედ, посадить на лошадь, დარეჯ. 91; (ვუსვამ), ზ. მიჩ. წავსცხებ, тереть рукою, гладить, -ხაზს, зачеркнуть; подчеркнуть, ერისთ. 98; ხაზს გავასმევინებ, заставить подчеркнуть.

**გასვრა** (ვსვრი, ვსვარე), ზ. მ. გავსთხუნავ, გავსთხაპნი, замарать, запачкать, (გავისვრები), ზ. ვ. გავითხაპნები, გავჩირქიანდები, замараться.

**გასივება** (ვსივდები, ვდი), ზ. ვდ. დავშუპდები, დავჯირჯვდები, пухнуть, მოურ. 274; ანტ. 4—53.

**გასინჯვა, გაშინჯვა** (ვჰს), ზ. მ. განვიხილავ, გავსჩხრეკ; გამოვიძიებ; разсматривать; разбирать, изслѣдовать; სამ. ვახტ. 143; დავრ. 145, (ვჰ), ზ. მ. დავანახვებ, поставить что кому на видъ, გავჰსინჯავ საქმესა, разсмотрѣть дѣло, გავჰსინჯავ რაზმსა, дѣлать смотръ войску, თავს გაგვაშინჯებს, онъ покажетъ себя, ბუნ. კ. 26; (ვიშინჯები), ვ. გაშინჯული ვიქმნები, быть разсматриваему, (ვეშინჯები), ზ. თვ. დავენახვები, ვეჩვენები, показываться, **გასინჯული, გაშინჯული**, მიმ. разсмотрѣнный, **გამსინჯავი**, მიმ. разсматриватель, **გასინჯველობა**, ს. წინ დამხედველობა, осмотрительность, ქილ. 114, 597.

**გასიპება** (ვა), ზ. მ. გავაქვავებ, окаменять, (ვსიპდები), ზ. ვდ. გავქვავდებ, окаменѣть, რუსუდ. 288; 882.

**გასირცხვილება** (ვა), ზ. მ. შევარცხვენ, острамить.

**გასისხლება** (ვა), ზ. მ. სისხლით შევსვრი, окровавлять.

**გასისხლიანება** (ვა), ზ. მ. სისხლით შევსვრი, окровавлять. [жать.

**გასიცყვა** (ვი), ზ. მიჩ. გამოვიხატავ გულში, вообра-

**გასკვნა** (ვსკვნი, ვსკვენ), ზ. მ. შევჰკრავ ნასკვსა ან გავახვევ ბოხჩაში რასმე, завязывать въ узелъ; **გასკვნევინება** (ვა), ზ. მ. შევაკრვევინებ, ან გავახვევინებ ბოხჩაში რასმე, заставить завязать въ узелъ.

**გასმა**, ნ. გახმა; (ვისმი; ხმა გაისმა), ზ. ვ. ხმა დავარდება, разнесся слухъ, молва, **ხმა გასმენილი**, извѣстный, მარტ 2—117.

**გასპეტაკება** (ვა), ზ. მ. გავათეთრებ; გავასუფთავებ, бѣлить, (ვსპეტაკდებ), ზ. ვდ. бѣлѣть, 1 ქართლ. 87; მარტ. 2—342; კაცია 61.

**გასროვა** (ვი), ზ. მ. გავისვრი, გავტყორცნი, бросать, метнуть.

**გასრესა** (ვჰ), ზ. მ. დავსთრგუნავ ფეხით, გავლეწ; გავხეხ, დავფშვნეტ, раздавить, растоптать; растереть, (ვისრისები), ზ. ვ. დავითრგუნები; დავიზილები, გავიკნაპები, быть раздавлену; **გასრესინება** (ვა), ზ. სხგ. ფეხით გავაქელვინებ, გავაჭყლეტინებ, заставить раздавить, размять.

**გასროლა**, სს. выстрѣлъ; (ვისვრი), ზ. მ. გავტყორცნი, გავასრევ, бросать, метать, (ვი თოფსა), выстрѣлить изъ ружья, დამბაჩა გაისროლა, онъ выстрѣлилъ изъ пистолета, **განასროლი**, выстрѣлъ.

**გასრულება**, სზ. აღსრულება, окончаніе, ანდრ. 4; (ვა), ზ. მ. შევასრულებ, გავათავებ, მოვრჩები; აღვასრულებ; оканчивать, покончить; исполнять, выполнять; совершать, довершать; ზაქარ. 4—9; ვეფხ. 1132; ქილ. 25; -პირობას, исполнить свое обѣщаніе; ფიცი გამისრულა, онъ не нарушилъ, данную мнѣ клятву; ვეფხ. 887; (ვუ), ზ. მიჩ. ავუსრულებ, მაგალ: ანდ. საწუთრო არცა ლხინსა, არცა ჭირსა არვის გაუსრულებს; выполнять, завершать, ვისრ. 5; (გავსრულდები, ვესრულები), ზ. თვ. оканчиваться, довершаться; истощаться, შევსრულდები, გავთავდები, ვეფხ. 1889; ვისრ. 148; სიბრძ. 123; გასრულება ჰასაკითა, придти въ возрастъ; **გასრულებულება**, ს. შესრულებულება, სისრულე, полнота, совершенство, 1 ქართლ. 402, გასრულებულვარ მშვენიერებითა, იეზეკ. 16—14, я надѣленъ красотою.

**გასრული**, ზედ. ნახე გასული, -დღე, прошедшій день, დარეჯ. 145; **განსრული**, განკაფული, ღონე გამოლეული, истощенный; განსრულვარ, ზ. ვ. გავმხდარვარ, ღონე გამომლევია, я исхудалъ, ვეფხ. 138, 762, 954.

**გასცრება**, ნ. გაშცრება.

**გასციბუბუ**, ს. ერთგვარი როკვა, ხაზ. ლ.

**გასტუმრება**, სზ. отправка, (ვი), ზ. მ. გავგზავნი, отправлять.

**გასუბუქება** (ვა), ზ. მ. შევამსუბუქებ, გავაადვილებ, облегчать; ქილ. 434; (ვსუბუქდები), ზ. ვდ. შევმსუბუქდები, облегчаться, გამიმსუბუქდება, облегчается мнѣ, ქილ. 419.

**გასულება** (გავესულები); ზ. თვ. შევეთვისები, სულით და გულით გავეწყობი, подружиться, ვეფხ. 1132.

**გასულელება**, (ვა), ზ. მ. გავაგიჟებ, ჭკუით შევშლი, обезумить, орурачить; იერემ. 1014; ქილ. 3; (ვსულელდები), ზ. ვდ. გავგიჟდები, ჭკუაზედ შევიშლები, обезумѣть, одурѣть; იერემ. 51—17; **გასულელებული**, მიმ. одурѣлый.

**გასული**, ზედ. გამხდარი, исхудалый, ნ. გასვლა; прошедшій.

**გასულიანება** (ვა), ზ. მ. გავამხნევ, воодушевлять, оживлять.

**გასულტნება** (ვა), ზ. მ. სულტანად დავსვამ, сдѣлать султаномъ.

**გასუნნელება** (ვა), ზ. მ. სუნნელებას მივსცემ, განვაპოხენ, надушить, ვისრ. 163; ქილ. 199, 560; (ვსუნნელდები), ზ. ვდ. издавать благоуханіе, ვისრ. 119.

**გასურავანდება** (გავჰსურავანდდები), ზ. ვდ. оцынготѣть.

**გასუსხვა** (ვჰ), ზ. მ. ჰსწვავს სიცივე, ჭინჭარი, жжетъ морозъ, крапива.

**გასუსტება**, (ვა), ზ. მ. შევასუსტებ, მოვაუძლურებ, ослабить.

**გასუფთავება** (ვა), ზ. მ. გავსწმენდ, очищать.

**გასუქება** (ვა), ზ. მ. გამოვჰკვებ სასუქად ბატსა, ქათამსა და სხ.; მიწას სასუქს მოვაყრი, განვაპოხებ, откармливать; унаваживать, утучнять, (ვსუქდები, -დი), ზ. ვდ. გავზრქელდები; გავპოხდები, толстѣть; унаваживаться, утучняться.

**გასქდომა** (ვსქდები), ზ. ვდ. ხეთათვის: გავიგლიჯები, გავიბძარვი; გავსტყდები, დავიჩვრიტები; გავსტყვრები, მომატებულს ვსჭამ; лопнуть, треснуть; щеляться; ѣсть жадно, лопать; გამოსლ. 28—32; გული გაუსქდა, онъ испугался, გული გამისქდება, у меня сердце надрывается, რუსუდ. 529; გასქდი კვერცხივით, лопни, какъ яйцо, რუსუდ. 274; მუწუკი გასქდა, чирей лопнулъ, ანტონ. 2—34; **გამსქდარი**, მიმ. лопнувшій, გამსქდარვარ, я наѣлся; я лопнулъ.

**გასქელება** (ვა), ზ. მ. გავამსხვილებ, შევადედებ, дѣлать плотнымъ; сгущать; (ვსქელდები), ზ. ვდ. გავმსხვილდები, შევდედდები, толстѣть; густѣть, -სისხლისა, сгущеніе крови, ბუნ. ლ.

**გასყიდვა**, სზ. გავაჭრება, продажа, (ვსყიდი), ზ. მ. გავჰფრდი, продавать, გამყიდეს ჩვენ, продали насъ, დბად. 31—16; თავს გავყიდი, я продамъ себя, (ვიყიდები), ზ. ვ. продаваться, **გასყიდვინება** (ვა), ზ. სზმ. გავაფარდვინებ, заставить продавать.

**გასწავლა, გასწავლება, გასწავება**, სს. სწავლება, обученіе, (ვასწავლი, -ლე, ვასწავლებ), ზ. მ. ვასწავლი, გავსწვრთნი, обучать, научать, наставлять; ვეფხ. 909; (ვისწავლები), ზ. ვ. ვისწავლები, გავიწურთნვები, обучаться, ციმონ. 182; 2 ქართლ. 550; **გასწავლული, -ვლებული, განასწავლი**, მიმ. наученный, **განსწავლებულობა**, ს. ученость; выправка, 2 ქართლ. 307.

**გასწრივ, გასწორ**, ზზ. სწორედ, вдоль, прямо, паралельно, დასც. 45, 47, გუჯ. 9, 32.

**გასწორება**, ს. поправка, დღე ღამის გასწორება, равноденствіе, (ვა), ზ. მ. თანასწორად შევიქმ, მოვასწორებ, მოვაშანდაკებ; გავმართავ; прямить, выпрямлять; ровнять; уравнивать; поправлять, исправлять, ანდრ. 8; მიწასთან გავასწორებ, сравняю съ землею, სვილ. 271; ვეფხ. 208; გავუსწორებივარ მიწასთან, онъ унизилъ меня, (ვსწორდები), ზ. ვდ. გავიმართები; მოვსწორდები, მოვშანდაკდები; выпрямляться; дѣлаться ровнымъ; поправляться; 1 ქართლ. 386; (ვუსწორდები), ზ. ვდ. გავუერთდები, თავს არ ჩამოვუვალ; сравняться съ кѣмъ, სიბრ. 37; დარეჯ. 100, 2 კორ. 8—13; ანგარიშში გამისწორდა, расчитался расквитался, (ვისწორები), ზ. ვ. поправляться, კაცია. 23, 27; თავს გავისწორებ, поправить себя, გასწორდა დღე და ღამე, наступило равноденствіе, ხრონ. 5; დღესა და ღამეს სიარულით გაასწორებს, онъ станетъ продолжать путь день и ночь, ყარამ. 121; ზომიერი ღვინო ჭკუას გაგისწორებს, умѣренное употребленіе вина поправитъ твой разсудокъ.

**გასწრაფება** (ვა), ზ. მ. გავაჩქარებ, გავაშურებ, торопить, ускорять, (ვი), ზ. მიჩ. ვეშურები, ვეჩქარები, ვისწრაფი, спѣшить, торопиться, დარეჯ. 140.

**გასწრება, გასწრობა** (ვა), ზ. მ. წავუსწრობ, დავასწრებ, опередить, перегнать, 2 ქართლ. 289.

**გასხდომა** (ვსხდებით ცხენებზედ), ზ. მ. გავსჯდებით ცხენებზედ, садиться на лошадей; დარეჯ. 145.

**გასხვავება**, ნ. განსხვავება.

**გასხვილება** (ვა), ზ მ. გავასქელებ, გავაფართოვებ. утолщать, (ვმსხვილდებ), ზ. ვდ. გავსქელდები, გავთქვირდები, толстѣть, утолщаться; 2 სჯული, 32—15.

**გასხირვა** (ვ), ზ. მ. დავსჭრი, დავკუწავ, рѣзать, წყობილ სიტყ. 256; (ვისხირვები), ზ. ვ. მოვიჭრები, отсѣкаться.

**გასხლვა** (ვს), ზ. მ. მოვჰკვეთ ურგებთა რტოთა ვაზსა, полоть, обчищать виноградную лозу.

**გასხლტომა** (ვჰსხლტები), ზ. უ. დავასხლტები, ხელიდამ უცებ დავუვარდები, выскользать изъ рукъ, ფეხი გამისხლტა, я поскользнулся, (ვუსხლტები), ускользнуть отъ кого.

**გასხმა**, სზ. выводъ, изгнаніе; (ვა), ზ. მ. გავიყვან გარეთ; გავაგდებ, გავაძებ, განვსდევნი; выводить; изгонять, მათ. 7—22; 9—35; 1 ქართლ. 448; -ჯარისა, вывести войско, რუსუდ. 521; -სამზღვარს გარეთ მტერსა (განმისხმან), изгнать непріятеля изъ границъ; ვეფხ. 310; **განსხმული**, изгнанный, მათ. 8—30, 31; ლუკ. 13—23.

**გასხმა** (ვსხამ), ზ. მ. გავსვამ მრავალთა, высадить.

**გასხმა** (ვა), ზ. მ. გადავღვრი, გადავაქცევ, выливать.

**განსხმა** (ვა), ზ. მ. განვაწონებ, დავასხამ დანას,

пронзать, განმესხმის, пронзаетъ меня, დავით. 31—4.

**გასჯა, განსჯა,** სზ. მოქმედება გონებისა, რაჟამს დაამტკიცებდეს რასმე ან უკუთქმიდეს, ე. ი. შეერთება ან განყოფა იდეათა; ლოღ. ბაუმ. § 74; გონება, ჭკუა, ძალი სულისა პოვნად სრულთა იდეათა; წერილი, თხზულება რომლისამე სწავლისათვის გარდამოცემული; сужденіе; разсудокъ; разсужденіе, диссертація; (ვსჯი, ვსაჯე), ზ. მ. გონების ძალით განვიხილავ, გულის ვმსიტყველობ, გულის ხმას ვჰყოფ, ვაზროვ, ვჰფიქრობ; გავასამართლებ, განვაბჭობ; ვაწვალებ, ვაწუხებ, შევაურვებ; დავსჯი, დავსაჯავ; судить, размышлять; разсуждать; судить, производить судъ, разбирать судебное дѣло; безпокоить, утруждать; наказывать; გუჯ. 18; რუსულ. 381, 522, 756; გაგსაჯე, ე. ი. გაგტანჯე, შეგაწუხე, я обезпокоилъ тебя, ვეფხ. 1237, გამსაჯე, ты обезпокоилъ меня, ვეფხ. 277; რუსულ. 381, (ვისჯები), ზ. ვ. გავისჯები, მოვიფიქრები; განვიბჭობი, გავისამართლები; შევსწუხდები; დავისჯები; размышляться, разсуждаться; судиться, быть подъ судомъ; безпокоиться; наказываться; იერემ. 2—9, 35; რუსულ. 273; **განსჯილი,** მიმ. обдуманный; по суду наказанный; განჯადი, подсудный, იაკობ. 2—12.

**გატალახება** (ვტალახდები), ზ. ვდ. ავტალახიანდები, ტალახად გარდვიქცევი, обращаться въ грязь, покрываться грязью, ქიმ. 1, 4, 51, **გატალახიანება,** (ვა), ზ. მ. ტალახით შევსვრი ან ტალახს ავაყენებ, изгрязнить.

**გატანა,** სს. გარეთ გალება, წაღება, выносъ, вывозъ, (ვჰ), ზ. მ. ვსძლებ, ვჰსცხოვრებ, მაგალ. გავსტან ქალაქში, ბუნ. კ. 190, проживать, (ვა), ზ. მ. თან გავაყოლებ, თან წავალებინებ რასმე, отправлять, посылать кого или что съ кѣмъ, რუსულ. 268; თავს დავახწევ, განვერიდები, выдти изъ опасности, ускользнуть; რუსულ. 450; (ვეტანები), ზ. თვ. წავჰყვები, идти съ кѣмъ, (ვი), ზ. მ. გარეთ გავიღებ, გამოვზიდავ, გამომაქვს; გავსძლებ, მოვითმენ; выносить; терпѣть, сносить; ალბ. 46, 77; 2 ქართლ. 215; გავიტან რუს, провести каналъ, თან გავიტან, взять съ собою, 2 ქართლ. 346; თავს გავიტან, избѣжать что, избавиться, ანტონ. 4—26; ჯავრმა გაიტანა, печаль изсушила его, -ამბავსა, выносить соръ изъ избы, не скрывать тайны; გავიტან პირობას, სიტყვას, устоять въ словѣ, неизмѣнять, გავიტანე ხათუნები, я повела дамъ, ვეფხ. 1119; გავიტან მზითევსა, взять приданное, სამ. სომხ. 156; გავიტან ფიცით, выиграть дѣло, принеся присягу, სამ. ვახტ. 103; (ვიტანები), ზ. ვ. გარეთ გავიღები, выноситься; **გატანილი,** მიმ. вынесенный, **გატანინება** (ვა), ზ. სხმ. заставить вынести, სამ. ვახტ. 3, წყალი თან გაიტანს, покрывается водою, რუსულ. 45.

**გატანება, -ხმალში,** поединокъ, სამ. ვახტ. 7; (ვა), ზ. მ. თან წავალებინებ ან წავაყვანინებ, заставить взять съ собою кого либо или что либо; -ხმალში, выслать на поединокъ, ვახტ. სამ. 38.

**გატანჯვა** (ვჰს), ზ. მ. ვაწვალებ, измучить, утомить, (ვიტანჯები), ზ. ვნ. ვიწვალები, измучиться, **გატანჯული,** მიმ. измученный; вѣроотступникъ.

**გატარება** (ვა), ზ. მ. გავარონინებ, проносить, проводить, провозить; провожать; -დროს, проводить время, -ხუმრობაში, обратить въ шутку, -გუნებაში, подумать, ტიმ. 147; ხმალ ქვეშ გაატარეს, отрубили голову, წმინ. ცხ. ვენეც. დაბეჭდ. 162; (ვი-ხუმრობაში), принять въ шутку что, -ყურში, слушать, внимать, სიტყვას გავუტარებ, заводить рѣчь; замолвить слово; (ვუ), ზ. მ. მივუტან გავლაზედ, заносить, **გატარებინება** (ვა), ზ. სხმ. გავარონინებ, заставить провести, მინდოდა დრო გამეტარებინა, я хотѣлъ провести время, დროს გასატარებლად, для проведенія время, **გატარებული, განატარები,** проведенный.

**გატაცება** (ვჰ), ზ. მ. მოვჰსტაცებ, выхватить, გობრ. ცხოვ. 399, (ვი), ზ. მიჩ. მოვიტაცებ, წარვიტაცებ, გავაქანებ, уносить, похищать, მარტ. 1—158; ქილ. 601, 653; ზოგჯ. მივიზიდავ, მოვიბირებ, увлекать, კაცია 54; **გატაცებული,** მიმ. унесенный; увлеченный, კაცია 7.

**გატევა** (ვსტევ), ზ. მ. დავსტევ, помѣщать, втиснуть, (ვეტევი), ზ. თვ. გავეხწევი, გავსძვრები, втискаться, протискаться; (ვუტევ), ზ. მ. დავუტევ; ძველს ხრონოლ. გავჰყოფ, оставлять; дѣлить, (ვიტევები), ზ. ვ. გავიყოფი, дѣлиться, **განატევები,** частное число отъ дѣленія, **გასატევებელი,** მიმ. გასაყოფი ზედ. дѣлимый, **განმტევებელი,** ს. განმყოფელი, дѣлитель.

**განტევება** (ვუ), ზ. მ. გავუშვებ, თავს დავანებებ, пускать, давать волю, -ცხენსა, пускать лошадь; კაცია 112; ანტონ. 6—10, (ვუ), გავჰყოფ, дѣлить, ნ. განტევა, გატევა.

**გატევრება,** (ვა), ზ. მ. ტყეს გავახშირებ; сдѣлать густымъ (о лѣсѣ).

**გატენა** (ვს), ზ. მ. ავავსებ, გამოვსტენ, გამოვსჩურთავ, набить, наполнить, -ზარბაზნისა, зарядить пушку, (ვუ პირსა ოქროთი), набить кому ротъ золотомъ, რუსულ. 224; 593; **გატენილი,** მიმ. набитый, -თოფი, заряженное ружье, **გასატენი,** ზედ. набивной.

**გატენიანება** (ვა), ზ. მ. გავანოტიებ, заводить сырость, (ვტენიანდებ), ზ. ვდ. გავნოტიანდები, отсырѣть.

**გატოვებული,** მიმ. დატევებული, оставленный, ქართლ. 1, 120.

**გატეხა,** სს. ломаніе, ломка, (ვჰს), ზ. მ. ორად გავსჩეხ ან წვრილად დავმუსრავ; сломать; переломать; ზოგჯ. ვამხილებ, გავაცრუვებ, პირს დავუყოფ, заставить сознаться, уличить; სამ. ვახტ. 236; -პურსა, разломать хлѣбъ, საქმ. 20—11; -სიტყვას, нарушить данное слово, -ფიცსა, нарушить клятву, რუსულ. 768; -ციხესა, взять крѣпость приступомъ, 1 ქართლ. 139; დარეჯ. 82; -საყდრისა, разломать церковь съ цѣлью святотатства, სამ. ვახ. 155; -ახოსა, -მიწასა, приготовить землю къ обработкѣ, სომხ. სამ. 430;

-ქარავანისა, разбить, разграбить караванъ; დარეჯ. 77; ვისრ. 96; -ზენაარისა ან ფიცისა нарушить клятву, ვისრ. 137; -სახნავსა, სათიბსა, расчистить поле, сѣнокосъ, შავთ. 80, -ტყისა, расчистить, вырубить лѣсъ; (ვი), ზ. მიჩ. გავიჩეხ, сломать себѣ, -თავსა, сломать себѣ голову, -ენას, начинать произносить, говорить внятно, -ხელსა, приноровиться; приспособиться; -ნამუსს, потерять стыдъ, совѣсть, -ძილსა, прервать сонъ, неспать, -სახელსა, острамиться, обезславиться, (ვუ), ზ. მიჩ. გავუჩეხ, მაგალ. თავსა, сломать, -ანდერძს, неисполнить чье завѣщаніе, სამ. ვახტ. 233; -თავსა, нанести кому либо рану въ голову, -გულსა, сокрушить чье сердце, испугать; გავუტეხ პირსა, обличить, уличить, -სახელსა, обезславить кого, გან, ვეფხ. 13; (გავიტეხები), ზ. ვ. გავიხეჩები; დავიშლები, დავუძლურდები, сломаться; разслабнуть, захирѣть, **გატეხილი**, მიმ. сломанный; захирѣлый, -ასო, расчищенное поле, -ტყე, расчищенный лѣсъ для посѣва, სახელ-გატეხილი, обезславленный, **განატეხი**, ს. обломокъ; გამტეხი, ს. ломатель, ფიცის გამტეხი, нарушитель клятвы, **გატეხილი**, сломанный; -კაცი, надломленный человѣкъ, გატეხილ-ვარ, я разбитъ, разслабленъ, სამ. ვახტ. 131; **გატეხინება** (ვა), ზ. სხმ. დავაჩეხინებ, заставить сломать; (ვა მარხვას), оскоромить.

**გატვინვა**, ნახე განტვინვა.

**გატიალება** (ვჰ), ზ. მ. გავაოხრებ, разорить, ანტ. 4—48; (ვტიალდები), ზ. ვდ. გავოხრდები, опустошаться, გაგვატიალა ღმერთმან, Богъ посѣтилъ насъ.

**გატილიანება** (ვა), ზ. მ. ტილს დავახვევ, вшивить, (ვჰტლიანდები), ზ. ვდ. ტილი დამეხვევა, вшивѣть.

**გატინვა** (ვტინდები), ზ. ვდ. ტინი კლდე შევიქმნები, გავქვავდები, окаменѣть, ვეფხ. 743.

**გატირვა** (გავჰტირი), ზ. უ. ტირილით ვეხვეწები, умолять слезами.

**გატიტვლება** (ვა), ზ. მ. გავაშიშვლებ, განვძარცვავ, გავხდი ტანისამოსს; обнажать, раздѣть до нага, გორგ. 4; (ვტიტვლდები), გავშიშვლდები, раздѣть до нага.

**გატიტკნა** (გავჰსტიტკნი), ზ. მ. დავჰსჭმუჭნი, скомкать.

**გატკაცუნება** (ვა), ზ. მ. произвести трескъ; (გავჰსტკაცუნდები), ზ. ვდ. треснуть.

**გატკბილება** (ვა), ზ. მ. დავატკბობ, სიტკბოს მივსცემ, подсластить, (ვტკბილდები), ზ. ვდ. დავსტკბები, дѣлаться сладкимъ, კაცია 19.

**გატკბობა**, იგივე გატკბილება; **გატკბარუნება** (ვი), ზ. მ. პირს გავისველებ ტკბილით, вкушать сладкое.

**გატკეპნა** (გავჰსტკეპნი, -ნე), ზ. მ. მოვაშანდაკებ, выровнять дорогу.

**გატკეცა** (ვჰსტკეც), ზ. მ. გავაპრტყელებ, площить.

**გატკრეცა** (ვს), ზ. მ. ავაბურცებ დაწვისაგან, вызвать опухоль.

**გატლანქება** (ვტლანქდები), ზ. ვდ. გავქოპიტდები, оболванить, обдѣлать что на черно.

**გატლაშუნება** (ვუ), ზ. მ. გადავკრავ, пріударить, ჩონგ. 134.

**გატლიკული**, ზედ. გაშვლეპილი, облупленный.

**გატლოშნა** (ვტლოშნი, -ნე), ზ. უ. лобызать.

**გატოლება** (ვუ), ზ. მ. შევუფარდებ, сравнить.

**გატოპვა** (ვჰს), ზ. უ. ფეხით წყალში ვატყაპუნებ, ან გავალ; плескать воду ногами, переходить рѣку вь бродъ.

**გატრიალება** (ვსტრიალდები), ზ. ვდ. დავტრიალდები, დავბრუნდები, повернуть назадъ.

**გატრიზავება**, (ვა), ზ. მ. ავიბუვებ, გავჰკილავ, ავიგდებ, осмѣять, ошикать.

**გატრუკება** (ვტრუკდები), ზ. ვდ. გავთქვირდები, растолстѣть.

**გატურტლება** (ვა), ზ. მ. გავსვრი, выпачкать.

**გატურფება** (ვტურფდები), ზ. ვდ. დავმშვენიერდები, похорошѣть; (ვეტურფები), ზ. თვ. დავშვენდები, შნოს მომეცემა, быть къ лицу, украшаться, ვეფხ. 679.

**გატუხვა** (ვჰს), ზ. მ. გავრუჯავ, опалить, **გატუხული** გოჭი, опаленный поросенокъ.

**გატუტუცება** (ვა), ზ. მ. გავაგიჟებ; дурачить; (გავტუტუცდები), ზ. ვდ. გავჰგიჟდები, одурѣть.

**გატუქსვა** (ვჰ), ზ. მ. შევრისხავ, побранить.

**გატფობა** (ვა), მ. გავათბობ, нагрѣть, согрѣть, (ვსტფები), ზ. ვდ. გავთბები, согрѣться, ქრისტ. 13; ჩონგ. 78; ისაი. 44—15.

**გატყავება** (ვა), ზ. მ. ტყავს გავაძრობ, снять шкуру, ზოგჯ. გავჰკრეხ, ограбить.

**გატყლაჭვა** (ვჰს), ზ. მ. გავშხლართავ, растянуть, **გატყლაჭული**, растянутый, (ვი-ჭდები), растянуться.

**გატყდომა** (ვსტყდები), ზ. ვდ. გავიხეჩები; აღვიარებ დანაშაულს; сломаться, разбиться; сознаться въ винѣ, провиниться, გამიტყდა, онъ признался мнѣ; ძილი გამიტყდა, у меня пропалъ сонъ, ალექს. 205; (ვუტყდები), ზ. ვდ. переломиться; сознаться; გაუტყდა ხმალი, сабля у него переломилась, გაუტყდა, онъ сознался ему; იერემ. 16—17; ქილ. 324; კაცია 53, დარეჯ. 87; გული გაუტყდა, онъ оробѣлъ, რუსუდ. 522.

**გატყეპა** (ვჰ), ზ. მ. გავლახავ, вздуть.

**გატყობა** (არცა სახე გაეტყობოდა), რუსუდ. 259, невидать было лица его.

**გატყუბება**, (ვა), ზ. მ. შევატოლებ, уравнять.

**გატყორცა, -ცნა** (ვჰსტყორც, -ცნი), ზ. მ. გავისვრი, бросать, кинуть; ვეფხ. 1329; სიბრ. 98; 2 ქართლ. 199.

**გატყრომა** (ვსტყვრები), ზ. ვდ. მივაძღები, нажраться

**გატყუება** (ვი), ზ. მ. მოვიბირებ, მოვილორებ, смапить, маня вызывать, увлечь.

**გაუაზიზებელი**, ზედ. არ განაზებული, неизнеженный.

**გაუარშივება** (გავაუარშივებ, -ვე), ზ. მ. გავაურჩებ, внушать упрямство, неповиновеніе, საბ. ლ. (ვუარშივდები), ზ. ვდ. გავუურჩდები, неповиноваться.

**გაუბედავი**, ზედ. ვერ გამბედავი; მორცხვი, несмѣлый, застенчивый, გაუბედაობა, ს. несмѣлость, застенчивость.

**გაუბედურება** (ვა), ზ. მ. უბედურად შევიქმ, сдѣ-

лать кого несчастнымъ, ერისთ. 147; ვისრ. 41; **-რებული,** მიმ. несчастный, ვისრ. 136; (გავუბედურდები, -დი), ზ. ვღ. становиться несчастнымъ.

**გაუბრელი,** нерасчитанный.

**გაუბრჭობელი,** ზედ. -ლად, მოუფიქრებლად; უსამართლოდ, необдуманно; безъ суда.

**გაუგებარი, გაუგებელი,** ზედ. შეუგნებელი, непонятный, **გუგებლობა,** ს. შეუგნებლობა, непонятность; ზედგარდამოს გაუგებლად, безъ предопредѣленія судьбы, ვეფხ. 897, ვისრ. 87; რუსუდ. 125; **გაუგებელი გზა,** ვისრ. 157; сбивчивая дорога, ვისრ. 157; **გაუგებრად,** გაუგებლად, ზზ. непонятно, ჩონგ. 40, გაუგებრობა, ს. непонятность.

**გაუგემურება** (ვა), ზ. მ. უგემიერს შევიქმ, дѣлать противнымъ, ქილ. 6; გაუგემურება პირისა, ე. ი. ცხვირ პირის ჩამოშვება, наморщиться, (ვუ უგემურდები), ზ. ვღ. უგემური შევიქმნები, дѣлаться противнымъ.

**გაუგვალავად,** ზზ. მოუოხრებლად, безъ опустошенія.

**გაუგონარი,** ზედ. გაუგებელი, შეუგნებელი, непонятный, ზოგჯ. неслыханный; непослушный.

**გაუგონებელი,** ზედ. გაუგებელი; ურჩი, непонятный; упрямый, непослушный, ყარამ. 427; **გაუგონლობა,** ს. ყურისა არ თხოვება; ურჩობა; невниманіе; непослушаніе.

**გაუგუნურება** (ვა), ზ. მ. გავასულელებ, ჭკუისაგან დავსცლი, дѣлать глупымъ, (ვუუგუნურდები), ზ ვღ. ჭკუა დამაკლდება, გავსულელდები, глупѣть.

**გაუდრეკელი,** ზედ. არ გამდრეკი, მიუდრეკელი, მტკიცე, непоколебимый, твердый, неуклончивый, გორგ. 26; **გაუდრეკელობა,** ს. მიუდრეკელობა, მტკიცეობა, неуклонность; გუნება გაუდრეკელი, рѣшительный, რუსუდ. 296.

**გაუვალი,** ზედ. უვალი, მაგ. გზა, непроходимый.

**გაუვლენელი,** ზედ. არ გამგონი, დაუდევნელი, невнимательный, ვისრ. 142; **გაუვლენელობა,** ს. დაუდევნელობა, невнимательность, ვისრ. 182, 169.

**გაუზდელი,** ზედ. უზდელი, გაუთლელი, невѣжа, неучъ, **გაუზდელობა,** ს. უზდელობა, გაუთლელობა, невѣжество, ვეფხ. განმ. 925, ჩონგ. 70.

**გაუზომელი, გაუზომარი,** ზედ. неизмѣримый, ქილ. 176, 599.

**გაუთავებელი,** ზედ. შეუსრულებელი; უპირო; нескончаемый; невыполняемы, გორგ. 10; დაულევნელი, неизсякаемый; непереводимый, რუსუდ. 374.

**გაუთენებლივ,** ზზ. გათენებამდის, до разсвѣта, 2 ქართ. 521; მროვ. 94.

**გაუთლელი,** ზედ. გაუზდელი, неотесанный, неучъ, ვეფხ. გან. თ. 1160; **გაუთლელობა,** ს. გაუზდელობა, невѣжество.

**გაუთხოვარი ქალი,** ზედ. незамужная дѣвица.

**გაუკაცრავება** (ვუუკაცროვდები), ზ. ვღ. უკაცროვო შევიქმნები, оказаться невѣжою, რუსუდ. 775; **გაუკაცრავებული,** обезчещенный.

**გაუკეთებელი,** ზედ. необдѣланный, ბერძ. სამ. 344.

**გაუკეთესება** (ვა), ზ. მ. უკეთესს მდგომარებაში მოვიყვან, улучшать, **-სობა,** ს. улучшеніе.

**გაუკვირვებელი,** ზედ. არ გასაკვირვი, неудивительный, **გაუკვირვებლობა,** ს. неудивительность, ვისრ. 79, 143; რუსუდ. 965.

**გაუკითხავად,** ზ. ზ. გაუბჭობლად, безъ суда, გორგ. 120, სამ. ვახტ. 251; **გაუკითხავი,** ზედ. უწყალო, შეუბრალებელი, немилосердный, неснисходительный, **გაუკითხაობა,** ს. შეუბრალებლობა, немилосердіе, ჩონგ. 29, 2 ქართლ. 554.

**გაუკრძალავი,** ზედ. წინ-დაუხედავი, опрометчивый, необдуманный, **გაუკრძალველობა,** ს. წინდაუხედაობა, опрометчивость, необдуманность, ქილ. 282.

**გაულახავი,** მაგალ. ფალავანი, ზედ. непобѣдимый витязь.

**გაულესავი,** ზედ. გაუმახავი, ე. ი. დანა, неотточенный, ზოგჯ. არ გალესილი, неоштукатуренный.

**გაულეწავი,** ზედ. არ გალეწილი, не молотый.

**გაუმართავი,** ზედ. არ მომართული, неисправленный; незаведенный (часы); **გაუმართაობა,** ს. არ მომართულობა, неисправленіе; незаведеніе, სომხ. სამ. 250, 394.

**გაუმაძღარი,** ზედ. გაუძღომელი, უძღები, ненасытный.

**გაუმაძღრობა,** ს. გაუძღომელობა, უძღებობა, ненасытность, (ვჴ), ზ. უ. ვნაყროვნობ, быть ненасытнымъ.

**გაუმეტებელი,** ზედ. ნ. გამოუმეტებელი.

**გაუმეტებლობა,** ს. ნ. გამოუმეტებლობა.

**გაუმეცრება,** (ვა), უმეცარ შევიქმ, незнакомить, непросвѣщать, (ვუუმეცარდები), ზ. ვღ. უმეცარი შევიქმნებ; გავცვიფრდები; остаться въ невѣденіи; удивляться, изумляться, ვეფხ. 87.

**გაუმთბარი,** ზედ. არ გამთბარი, несогрѣтый, ვეფხ. 949.

**გაუმთელებელი,** ზედ. არ გასამთელებელი, მაგალ. მუწუკი, неизлѣчимый.

**გაუმჟღავნებლობა,** ს. არ გამოცხადება უბედურობისა, скрываніе тайны, ვისრ. 196.

**გაუმწარავი,** ზედ. უნაღვლო, беззаботный, ვეფხ. 309.

**გაუმჯობინება** (ვა), ზ. მ. улучшать.

**გაუნათლებელი,** ზედ. უსწავლელი, უწურთნელი, непросвѣщенный, **გაუნათლებლობა,** ს. невѣжество.

**გაუნამუსება** (ვა), ზ. მ. უნამუსოდ შევიქმ, развращать, (ვუნამუსდები), ზ. ვღ. უნამესო გავხდები, дѣлаться безстыднымъ, развратнымъ.

**გაუორგულება** (ვუ), ზ. მ. ორგულად გავუხდი, გადავბირებ, заставить измѣнить кому, (ვუორგულდები), ზ. ვღ. ორგული გავუხდები, стать измѣнникомъ, 2 ქართლ. 520, 564.

**გაუპატივება, გაუპატიურება,** სხ. безчестіе, ალბ. 23; (ვა), გავხდი უპატიოდ, обезчестить, ალბ. 35; **გამაუპატივებელი,** უპატიოდ გამხდომი, обезчеститель, (ვუპატიურდები), ზ. ვღ. უპატიო შევიქმნები, обезчеститься.

**გაურეველად,** ზზ. არ გასარევად, безъ вмѣшательства, გორგ. 164.

**გაური,** (სპარს.), ს. ურჯულო, ურწმუნო, невѣрный.

**გაურიგებელი,** ზედ. უპატრონო მამული, განუმზადელი, неустроенный, რუსუდ. 144; 513; **გაურიგებლობა,** ს. მოუმზადელობა, неустройство, ქილ. 526; нераспорядительность.

**გაურჩეველი,** ზედ. განუსჯელი, დაუხედავი; неразобранный; необдуманный.

**გაურჯელი,** ზედ. გარეწარი, დაუდევნელი, არ გარჯილი, нерадивый, нерачительцый, **გაურჯელად,** ზ. ზ. მოუქირვებლად, უშრომელად; безъ труда, **გაურჯელობა,** ს. გარეწრობა, нерадѣніе, бездѣйствіе, 2 ქართლ. 398; რუსუდ. 22.

**გაურჯულოება,** სხ. отщепенство, принятіе вѣры невѣрныхъ; (ვა), ზ. მ. გავათათრებ, обусурманить, (ვურჯულოვდები), ზ. ვდ. გავთათრდები, обусурманиться.

**გაუსაძლისი,** ზედ. невыносимый.

**გაუსვენებელი,** ზედ. დაუსვენებელი, неимѣющій отдыха, ქილ. 567, **გაუსვენებლობა,** ს. დაუსვენებლობა, безпокойство, тревога.

**გაუსვლელობა,** ს. კარში არ გასვლა, ყარამ. 427; безвыходность.

**გაუსიამოვნება** (ვა), ზ. მ. უსიამოვნო შევიქმ, გავაარმებ, опротивить, надоѣдать, (გამიუსიამოვნდება), ზ. ვდ. გამიარმდება, опротивѣть.

**გაუსინჯავი,** ზედ. წინ დაუხედავი, непредусмотрѣнный, необдуманный, სამ. ვახტ. 116; 262; **-ჯავად,** неосмотрительно, **გაუსინჯაობა,** ს. წინდაუხედველობა, неосмотрительность, неосторожность, необдуманность.

**გაუსრულებელი,** ზედ. დაუსრულებელი, нескончаемый, რუსუდ. 229, -ფიცი, невыполненная присяга, ვისრ. 123, 200, **გაუსრულება** (ვა), ზ. მ. არ დავაუსრულებ, неоканчивать.

**გაუტანელი,** ზედ. არ დაუნდობელი, უპირო, ненадежный, измѣнчивый, ვეფხ. 524, განმ.; -სოფელი, міръ непостоянный, измѣнчивый, -სიტყვა, неустойчивый въ данномъ словѣ, **გაუტანლობა,** ს. დაუნდობლობა, неустойчивость, -საწუთროსი, превратность, измѣнчивость свѣта, 2 ქართლ. 232.

**გაუტეხავი, გაუტეხელი,** ზედ მტკიცე, ვერ გასატეხი; твердый, несокрушимый, -ციხე, твердая, несокрушимая крѣпость, რუსთ. 259; **გაუტეხელი,** ზედ. ურჩი, ახირებული, შეუპოვარი, მიდეგა, упрямый, несговорчивый, непризнательный, **გაუტეხელობა,** ს. ურჩობა, ახირებულება ან სიმტკიცე, упрямство; твердость, გულისა, твердость духа, характера, -ფიცისა, устойчивость въ клятвѣ.

**გაუფლება** (ვა), ზ. მ. უფლად გავხდი, გავაბატონებ, сдѣлать господиномъ, владыкой, (გავუფლდები), ზ. ვდ. გავბატონდები, сдѣлаться господиномъ, владыкою.

**გაუფრთხილებელი,** ზედ. თავ-შეუნახავი, неосторожный.

**გაუფრკვნელი,** ზედ. გაუშლელი ვარდი, нераспустившійся, ვისრ. 141.

**გაუფროსება** (ვა), უფროსად გავხდი, дѣлать старшимъ.

**გაუფცქვნელი,** неочищенный.

**გაუქარვებელი,** ზედ. მოურჩენელი, неизлѣчимый, საბ. ლ. ნ. თია.

**გაუქეიფება** (ვუქეიფდები), ზ. ვდ. захворать.

**გაუქმება,** ნ. განუქმება; **გაუყნელი,** კვერცხი, несбитое яйцо, ზერ. 3.

**გაუქცეველი,** ზედ. გაუდრეკელი, неуклончивый, ვისრ. 83.

**გაუღებელი,** ზედ. ვერ გასაღებელი, неотворяемый; გზა გაუღებელი, безвыходный, ვისრ. 8; **გზა გაუღებლობა,** безвыходность (положенія).

**გაუღვთოება,** (ვა), ზ. მ. боготворить.

**გაუღვიძარი,** ზედ. გამოუფხიზლებელი, непробудимый, ერისთ. 140.

**გაუღონოება** (ვუღონოვდები), ზ ვდ. უღონო შევიქმნები, обезсилѣть, რუსუდ. 471, (ვა), ზ. მ. უღონო გავხდი, обезсилить.

**გაუყარი, გაუყრელი,** ზედ განუშორებელი, განუყრელი, განუყოფელი, ვერ გასაყრელი ან გასაყოფი, неразлучный; нераздѣльный, недѣлимый; ვეფხ. 1058; ვისრ. 128; რუსუდ. 522; სამ. ვახტ. 35, 139; 231; ქილ. 49; სამ. სომხ. 180; გაუყრელი ძმები, нераздѣльные братья, **გაუყარად, გაუყრელად,** ზზ. неразлучно; нераздѣльно; **გაუყრელობა, გაუყარობა,** ს. განუშორებლობა; განუყოფელობა, неразлучность; нераздѣльность; ალექს. 120; ვისრ. 186; რუსუდ. 678.

**გაუყოფელი, გაუყოფარი,** ზედ. განუყოფელი, нераздѣльный.

**გაუშავებელი,** ზედ. არ გაშავებული ან არ დასჯილი, неочерненный; ненаказанный; 1 ქართ. 442.

**გაუშვებელი,** ზედ. გაუყრელი, неразлучный, **-ბლად,** ზზ. გაუყრელად, неотлучно, ვეფხ. 1156; **გაუშვებლობა,** ს. გაუყრელობა ცოლქმრისა, нерасторгаемость (брака), სამ. სომხ. 166.

**გაუშვერება** (ვა), ზ. მ. изуродовать, обезобразить.

**გაუშინჯავი,** ზედ. წარმდები, წინა დაუხედავი, опрометчивый, необдуманный, неосмотрительный, სიბრ. 65; **გაუშინჯავად,** опрометью; **გაუშინჯაობა,** ს. წარმდებობა, წინ დაუხედაობა, опрометчивость, ქილ. 278.

**გაუშორებელი,** ზედ. გაუყრელი, неразлучный, სამ. სომხ. 257.

**გაუშმაგებელი,** ზედ. ვერ გასაშმაგებელი, невозмутимый, ვისრ. 195, მროვ. 132.

**გაუშრობელი,** ზედ. ვერ გასაშრობი, неосушимый.

**გაუჩინარება,** სზ. исчезновеніе, (ვა), ზ. მ. უჩინო ვჰყოფ, დავმალავ, скрыть, (ვუჩინარდები), უჩინარი შევიქმნები, თვალის წინ დავიკარგები, скрыться, исчезнуть, ვეფხ. 576; რუსუდ. 292; 164.

**გაუჩხრეკელი,** ზედ. გაუსინჯავი, неосмотрительный, საბ. ლ.

**გაუცდელი,** ზედ. გამოუკვლეველი, მიუწთომელი непостижимый, ვეფხ. 1572; **გაუცდელობა,** ს. მიუწთომელობა, непостижимость.

**გაუცნაურება** (ვა), ზ. მ. უცნაურ-ვჰყოფ, скрывать.

**გაუცნობობა** (გავუუცნობდები), ზ. ვნ. ცნობას დავჰკარგავ, приходить въ ярость, теряться, ვეფხ. 750 (ვა), ზ. მ. приводить въ ярость.

**გაუცხადებლობა, -დებლობა**, ს. გამოუცხადებლობა, необъявленіе.

**გაუცხოვება** (ვა), ზ. მ. უცხოდ შევიქმ, дѣлать страннымъ, безподобнымъ; (ვუცხოვდები), ზ. ვნ. უცხო შევიქმნები, отличаться странностями; становиться безподобнымъ, ისა. 28—21.

**გაუძალოვება** (ვა), ზ. მ. უძალო გავჰხდი, обезсилить.

**გაუძლებელი**, ზედ. არ გასაძლისი, მოუთმენელი, невыносимый, несносный, რუსუდ. 114; **გაუძლებლობა**, ს. მოუთმენლობა, нестерпимость, 2 ქართლ. 332; ვისრ. 106; **გაუძლებლად**, მოუთმენლად, невыносимо, ვეფხ. 249.

**გაუძლურება** (ვა), ზ. მ. მოვასუსტებ, ослаблять.

**გაუძღომელი**, ზედ. გაუმაძღარი, ненасытный, ვეფხ. 712; -გაუძღომრობა, ს. გაუმაძღრობა, ненасытность.

**გაუწირავი**, ზედ. არ გაწირული, არ დაგდებული, неоставленный, непокинутый; **გაუწირაობა**, ს. არ გაწირულობა, неоставленіе, ვისრ. 143.

**გაუწყალოვება** (ვა), ზ. მ. შეუბრალებელ ვჰყოფ, дѣлать немилосерднымъ.

**გაუწყვედელი, გაუწყვეტელი**, ზედ. მიმდემი, სამუდამო, безпрерывный, всегдашній; неразрывный, непрерываемый, ვისრ. 162, **-ლად**, ზზ. სამარადისოდ, завсегда, безпрерывно, ვეფხ. 128, 1089; ქილ. 436.

**გაუჭირებლად**, ზზ. დაუჭირებლად, безъ нужды, ქილ. 653; безъ труда, 2 ქართლ. 432; 565.

**გაუჭრელი**, არ გაჭრილი, неразрѣзаннѣй; არ გამჭრიახი, неразвязный.

**გაუჭრელობა**, ს. არ გავარდნა, არ გაჭრა საგარეოდ, непускаться въ путь, въ дорогу, ვეფხ. 934.

**გაუხარებელი**, ზედ. არ გახარებული, скучный, невеселый, **-ბლად**, ზზ. ვეფხ. 209, нерадостно, невесело.

**გაუხელებელი**, ზედ. გაუჯავრებელი, несердимый, ვისრ. 65.

**გაუხვება** (ვა), ზ. მ. უხვს გავხდი, дѣлать щедрымъ, 2 მარტ. 123; (ვუუხვდები), ზ. ვნ. უხვი გავხდები, дѣлаться щедрымъ.

**გაუხსნელი**, მაგ. გონება, неразвитый, არ გახსნილი, неразвязанный, -საკაჭრო, нерязвязанный тюкъ, დასტ. 21.

**გაუჯავრებელი**, ზედ. არ გაჯავრებული, გაუხელებელი, неразсердимый.

**გაუჯათება** (ვუუჯათდები), ზ. ვნ. გავკერპდები, გავხევდები, заупрямиться.

**გაფანტვა** (ვჰ), ზ. მ. განვაბნევ, დავაბნევ; განვიოტებ, разбрасывать; раскидать; разсѣять; ვეფხ. 612; (ვიფანტები), ზ. ვ. განვიბნევი; დავიფანტები, разбрасываться; разсѣяться.

**გაფანჩვა** (ვჰ), ზ. მ. დავაბნევ, разсѣять, ქილ. 389; ქიმ. 107.

**გაფართოება** (ვა), ზ. მ. გავავრცელებ, გავადიდებ, распространять, расширять; **გაფართვა**, იგივე გაფართოვება, ანტონ. 4—38.

**გაფარისევლება** (ვა), ზ. მ. ფარისევლობას ვასწავლი; учить лицемѣрничать; (გავჰფარისევლდები), ზ. ვნ. сдѣлаться лицемѣромъ.

**გაფარღიალება** (ვა), ზ. მ. გავაშიშვლებ, раздѣть, раскрыть, обнажить, (ვფარაღდები), ზ. ვნ. გავშიშვლდები, раскрываться, ქილ. 361.

**გაფარცხვა** (ვჰ), ზ. მ. выборонить.

**გაფარფალათება** (ვჰფარალათდები), ზ. ვნ. раздѣться.

**გაფასება** (ვჰფასდები), ზ. ვნ. пасовать.

**გაფაქიზება** (ვა), ზ. მ. дѣлать опрятнымъ.

**გაფაციცება** (ვა), ზ. მ. მოვაყოლებ ცოდვილობას, ფაცი ფუცს შევუდგენ, დავაფაცურებ; заставить суетиться, -თვალებსა, пялить глаза, ივერი № 1, გვ. 141, (ვფაციცდები), ზ. ვნ. დავფაცურდები, засуетиться, კაც. 16.

**გაფეთება** (ვა), ზ. მ. დავაფეთებ, შევაკრთობ, испугать, привести въ недоуменіе, (ვფეთდები), ზ. ვნ. დავფეთდები, შევჰკრთები ძილში, смутиться, испугаться во снѣ отъ сновидѣнія; საბ. ლ. **გაფეთიანებ** (ვა), ზ. მ. შევაფთხობ, შევაკრთობ, смутить, испугать, (ვფეთიანდები), ზ. ვნ. შევჰკრთები ძილში, смутиться, испугаться во снѣ.

**გაფეთქა** (ვიფეთქ), ზ. უ. წუთს ავენთები, ავიფეთქ, вспыхнуть; გულიმან გაუფეთქა, ე. ი. გული ცემას დაუწყებს, забьется сердце, ვეფხ. 861.

**გაფენა**, ნ. განფენა.

**გაფერადება** (ვა), ზ. მ. ჩავაფერადებ, შევახამებ ფერადებით, раскрашивать, საბ. ლ.

**გაფთხილება** (ვა), ზ. მ. განვამკაცრებ, გავკრძალავ, დავარიდებ, предостерегать, (ვფრთხილდები), ზ. ვნ. განვეკრძალვები, მოვერიდები, остерегаться.

**გაფი**, ს. შაირი რვა მარცვლოვანი და 5 ტაეპოვანი, стихосложеніе, имѣющее 8 слоговъ въ стихѣ и въ куплетѣ 5 стиховъ.

**გაფილწვა** вывѣять, провѣять.

**გაფითრება** (ვა), ზ. მ. პირის ფერს დავუკარგავ, გავსცრეც, дѣлать блѣднымъ, (ვფითრდები), ზ. ვნ. გავიცრიცები, ფერი წამივა, блѣднѣть.

**გაფინთება** (ვა), ზ. მ. გავასაძაგლებ, омерзить, საბ. ლ.

**გაფიტება** (ვფიტდები), ზ. ვნ. გავფიჩხდები, გავშეშდები; дрябнуть, очерствѣть, одеревенѣть, გაფიტული პური, черствый хлѣбъ.

**გაფისვა** (ვჰ), ზ. მ. მოვფისავ, ფისს წავუსვამ, осмолить.

**გაფიტება** (ვჰფიტდები), ზ. ვნ. გავჰმჩატდები; дрябнуть.

**გაფიქრება, გაფიქრვა** (ვი), ზ. უ. მოვიფიქრებ; მოვიაზრებ, обдумать; воображать; კაცია 114.

**გაფიჩხება** (ვა), ზ. მ. გავაფიტებ, გავაშეშებ, одеревенить, (ვფიჩხდები), ზ. ვნ. გავფიტდები, გავშეშდები მაგ. სიცივით; одеревенѣть, окоченѣть, очерствѣть.

**გაფიცება** (გავიფიცებით), ზ. ვ. ერთმანერთს შევჰფიცავთ, поклясться другъ другу; ქილ. 286; გაფიცვა (ვჰ), ზ. მ. დავაფიცებ, заставить принести клятву, გაფიცული საქმე, дѣло рѣшенное клятвою, გუჯ. 33. [доскамп.

**გაფიცრვა** (ვჰ), ზ. მ. ფიცრით შევჰმოს, обнести

удавъ, ერის. ლ.; **გველობა**, ს. пронырство, хитрость, **გველისეული**, змѣиный.

**გვემა**, შეპყრა ეშმაკისაგან, бѣснованіе, (ვჰგვემ), ზ. მ. ვცემ, დავსჯი, ვსტანჯავ, бить, наказывать, იეზეკ. 7—4; (ვიგვემები), ზ. ვ. დავისჯები; ვსნეულობ; быть наказану; страдать отъ болѣзни, მარტ. 1—64; იგვემა სეტყვითა, былъ побитъ градомъ, გამოსლ. 9—29; გემი იგვემება წყალში, корабль бьется въ волнахъ, მათ. 14—24; **გვემული**, მიმ. бытый, -მწუხარებითა, удрученный печалью, მროვ. 3—4; **ღელვა-გვემული**, претерпѣвшій кораблекрушеніе, გუჯ. 12; **გვემულება**, ს. ტანჯვა; ცოდვა, ისაი. 53—3; мученіе; грѣхъ.

**გვემა, გვემულება**, ს. სნეულება, მათ. 4—24, მარკ. 5—25, 23, 34; ზრძვილი; დაჭრილობა, დაკოდილობა, ფსალ. 34—15; болѣзнь, припадокъ; рана; შეპყრობილი გვემით, одержимый припадками, მათ. 4—24.

**გვემსი**, ს. გარეული პრასა, იქ ნახე

**გვერდელა**, ს. ლორცავა, ქია წყლისა, ერ. ლ.

**გვერდელა**, ს. მცენ. бедренецъ, совина стрѣла, ბუნ. ლ.

**გვერდი**, ს. პატარა გორის გვერდობი, склонъ горы.

**გვერდი**, ს. საწყაო ჩაფი, იქ ნახე: вязка гоми, ბაქრ. 330.

**გვერდი**, ს. კაცის წიბო; რომელიმე მხარე ადგილისა ანუ ნივთისა; წერილთ კაბადონი, бокъ, ребро; сторона, край; страница; გვერდზედ წოლა, лежать на боку, გვერდების ჩამტვრევა, отвалять кому бока, ხბოს გვერდები, ე. ი. ხბოს სუკები, котлеты, **გვერდით, გვერდს**, съ боку, გვერდზედ, бокомъ, на боку, გვერდი გვერდსა, бокъ о бокъ.

**გვერდობი, გვერდის ძირი**, подгорье, склонъ горы, косогоръ.

**გვერდელა**, ზზ. бочкомъ.

**გვერდწითელა მსხალი, ბერგამოტის მსხალი**, бергамотъ, ნ. ჩ. ლ.

**გვესი**, ზედ. მზაკვარი, დიდად გლისპი, коварный, хитрый, საბ. ლ. ქილ. 522.

**გვიან**, ზზ. ხანდაზმით, долго, поздо; ადრე თუ გვიან, рано или поздо, გვინა, ნ. ნდომა.

**გვიანება** (ვა), ზ. მ დავაყოვნებ, დავაგვიანებ, замедлять, (ვი), ზ. მიჩ. опаздывать.

**გვიანი**, ზედ. დაგვიანებული, поздній, **გვიანად**, ზზ. поздо, დარეჯ. 13.

**გვიანობა**, ს. დაგვიანება, замедленье, медленность, ქილ. 245; რუსუდ. 686.

**გვილორი**, ს. თევზია, названіе рыбы, ბუნ. ლ.

**გვიმრა**, ს. მცენ. ჩადუნა-ფეტვი, ბლენცარა, ქვრიმა; папоротникъ, საბ. ლ.; ბუნ. ლ.

**გვიმრუჭა**, ს. მცენ. დათვის საგებელა, მთის ჩადუნა, Панна.

**გვიმსი**, ს. მქრქალი, тусклый.

**გვინი, გუნი**, ს. სიყვითლის სენი, желтуха, желтуница (болѣзнь); 2 სჯული 28—22; ამოს. 4—9.

**გვირაბი**, ს. კლდეთა შინა ვიწრო გზა; ვეფხ. 1294; 1336; ხვრელი, პირი ან თვალი გამოხვრეტილი; тропинка въ горахъ; жерло, отверстіе; რ. ქ. ლ. ნ. ჩ.

**გვირგვინი**, ს. სამეფო თავ-სახურავი შარავანდედიანი; თავი შენობათა მრგვლად ან ოთხკუთხედ ვითარცა გუმბათი და სხ. вѣнецъ, корона; верхъ зданія въ видѣ купола; созвѣздіе, ნ. ვარსკვლავთკრებული; გვირგვინის ცოლი, законная жена, -ხატისა, вѣнецъ на образѣ, გვირგვინის კურთხევა, обвѣнчать, -წელიწადისა, вѣнецъ лѣта, круглый годъ, -საქორწილო, брачный вѣнецъ, **გვირგვინოსანი**, ზედ. გვირგვინის მქონებელი, вѣнценосный, **გვირგვინოსან ყოფა** (ვჰყოფ), **გვირგვინოსნება** (ვა), ზ. მ. დავაგვირგვინებ, გვირგვინს დავადგამ, вѣнчать, налагать вѣнецъ, **გვირგვინოსნობა**, ს. დაგვირგვინება, вѣнчаніе, коронованіе; მარტ. 2—206; რუსუდ. 263.

**გვირილა**, ს. მცენ. ромашка; **გვრინვა**, ნ. **გრგვინვა**.

**გვირისტი**, ს. უკუგდებით კერვა ან ნაკერი, строчка, тачка; გვირისტის მოვლება, тачать, шить въ строчку, -გავლება, прострочить, -კერვა, шить въ строчку, დავრ. 20.

**გვიძინი**, ს. ველური ტრედი, дикій голубь, ბუნ. ლ.

**გვიცა და არა გვიცა**, ე. ი. გვიძს და არა გვიძს, ანუ გვიძევს, გინა გვაქვს და არა გვაქვს: საახალწლოდ გლეხთა დიაცნი გამოაცხობენ ორს კვერსა, სხვა და სხვა ნიშნებითა. ერთს დაარქმევენ გვიცა და მეორეს არა გვიცა, სახლის ბედს იმაზედ დასცდიან, თუ პირველი ჩავარდა კუტად ის იქნება უბედობა ან უქონლობა და თუ დადგა, ის იქნება საბედნიერო, ამის გამო იმერნი პატარა ლავაშს უხმობენ კვიცად; крестьянки пекутъ на новый годъ два хлѣба въ видѣ лепешекъ, изъ коихъ первую называютъ გვიცა, а вторую არა გვიცა и на нихъ основываютъ благополучіе года; если первая изъ нихъ, приставленная къ горячей стѣнѣ печи, отпадетъ, то означаетъ несчастье, въ противномъ случаѣ счастіе и изобиліе; отъ этого Имеретины образовали слово **გვიცა** лепешка.

**გვლარძნა** (ვჰ), ზ. მ. გავამრუდებ, დავჰკლაკვნი; გარდავაქცევ, წავახდენ; искривлять; извращать; **გვლარძნილი**, развращенный.

**გვრემა**, სხ. გვემა, ცემა, біеніе, нанесеніе ударовъ, 1 ქართლ. 38; -მუცლისა, боль въ животѣ; бурчаніе; (ვჰგრემ), ზ. მ. ვსცემ, ვჰგვემ, бить, ударять, (მუცელი მგვრემს), имѣть боль въ животѣ, ბუნ. ლ.

**გვრინვა**, ნ. გრგვინვა.

**გვრიტი**, ს. მფრინ. გარეული ტრედი, ფსალ. 83—3; ლუკ. 2—24; горлица, ბუნ. ლ.

**გზა**, ს. ზოგად სავალი კაცთა ან ურემთა, ფსალ. 1—1; მათ. 13—4; ვრცელი საურმე გზა: **შარა**; შარას აქეთ იქით საქვეითო გზა: **თანთანა**; ცალკე ვიწრო გზა კაცის სავალი: **ბილიკი**; გზა გატკეპნილს თოვლზედ ან შამბთა ზედა, **ქაშანი**; კლდეში ვიწრო გზა: **წაგარნა** გინა **ჭარგვანა**; ჯვარედინი გზა: **მეზობირი**; путь, дорога; средство, შორი გზა, дальній путь, შევუდგები გზას, отправляться въ путь, გზის გამოგნება, найти

дорогу, ხმელის გზით, по сухому пути, გზა-გზა, по дорогѣ, გზა გზა სიარული, путешествіе, გზის დაკარგვა, сбиться съ дороги, ვისრ. 34; თუ ფულის შოვნის გზა არა აქვს, სამ. ვახტ. 131, если онъ не имѣетъ средства достать денегъ, თქვენის გზით ვემტერები, ради васъ я во враждѣ съ ними, ვისრ 11; გზის ჩვენება, показывать дорогу, **გზის**, ზზ. ხელ, ჟერ; ერთგზის, ე. ი. ერთხელ, однажды, ორგზის, дважды, არას გზით, ქილ. 481, 482; никакъ, ни какимъ образомъ; მრავალგზის, много разъ, სამ. 15 — 22, გზა-კვალ-დაბნეული, გზა გაუღებელი, безвыходный.

**გზავნა**, სს. отправка, посылка, (ვჰგზავნი, -ვნე), ზ. მ. გავისტუმრებ, წარვავლენ, გავგზავნი, отправлять, посылать; (ვიგზავნები), ზვ. быть отправлену, გავეგზავნები, ზ. თვ. отправляться, (ვუგზავნი), ზ. მიჩ. посылать кому.

**გზატკეცილი**, ს. шоссе.

**გზება**, ნ. გზნება.

**გზიანი**, ზედ. გზის მქონებელი; ვარგისი, გამოსადეგი; попутный; годный, -სიტყვა, путное слово, ქილ. 272; 647.

**გზირი**, ს. შულტი, სოფელში ქვეხის შემდეგი, რომელნიც ხმა მაღლად გამოუცხადებენ რასმე სოფლელთა, ვეფხ. 1190; глашатай, бирючь, кличей, სიბრ. 49; ანტონ. 4—6; выборный; გზის, ნ. გზა.

**გზნება** (ვაგზნებ; -ნე), ზ. მ. ვანთებ ცეცხლსა, разводить огонь; возжигать, воспламенять, (ვეგზნები), ზ. თვ. ვენთები, горѣть, пылать, (მიგზნებ სიყვარულის ცეცხლსა), разжигать, усиливать любовь, ვისრ. 160; გზნებული, ნაგზნები, возженный, მეგზნება სიყვარულის ცეცხლი, горю любовью, ქილ. 606.

**გზობა**, ს. გზა, дорога. ვეფხ. 416; მასვე გზობასა, на этотъ разъ, 1 ქართლ. 22; ერთს გზობას ვერ ზიდა, въ одинъ пріемъ не могъ снести, სიბრ. 142; ამ გზობით, -ბას, на сей разъ, 2 ქართლ. 282; რუსუდ. 752.

**გია**, ს. მცენ. ტვია, ღვია, можжевельникъ казачій, артышъ, ბუნ. ლექს.

**გია**, მესამე პირი ზმნისა ვჰგიებ, სრ. ვჰგიე, ჰგიე, ჰგია, ე. ი. ვარ, ვიყო: ვეფხ. 86, ნახე გება, სხვას ადგილს ვეფხ. 1318; შესთვალა ზეპირ რაც ჰხამდა სრულიად მართ ვითა გია-მან, ე. ი. რაც უნდოდა ის სრულ პირად შეუთვიალაო, როგორც ეგებოდა, ნ. ზმნა გება (ვჰგიებ), ვეფხ. 1318. განმ. ამ ადგილს როგორც განმარტებენ ბატ. თეიმურაზ და მ. ვახტ. არ ნიშნავს მცენ. ტვიასა, არამედ შედგების ზმნისაგან ამება და გიამების, ე. ი. გესიამოვნების ადგილს შემოკლებით ჰსწერია, გიამან, ე. ი. როგორ გიამოს.

**გიავაზი**, ს. მცენ. дягильный сокъ, პ. ფილ. ლ.

**გიაური**, თათრ. ურწმუნო, невѣрный.

**გიდელი**, ს. ჩალისა ან წვრილის წნელისაგან დაწნული კალათა, соломенная корзинка, საბ. ლ.

**გიდი** (თათრ. ჰაი გიდი), ზზ. ჰაი შენ, браво, კაცი 119; ანტ. 5—28; **გიება**, ნ. გება (ვჰგიებ).

**გილიერმი**, ს. ქიმ. 98? **გინა**, ნ. გინდ.

**გინგილა**, ს. სადიაკვნო ოლარი, орарій дьяконскій.

**გინგლი**, ს. ბუსუსი, თმა ჩჩვილთა, **пушокъ**.

**გინდ**, **გინდა**, **გინა** (ზმნ. ნდომა), ზზ. დაერთვის ნაცვალ-სახელთა, მაგალ. ვინგინდავინ, ктобы ни былъ, რა გინდარა, всякая всячина, გინა მამა, გინა დედა, ან გინდ მამა, გინდ დედა, или отецъ или мать, რუსუდ. 651.

**გიება**, ნ. გება (ვჰგიებ).

**გინება**, **გიობა**, ს. ურიგოდ ხსენება, руганіе; ругательство; იერემ. 20—10; (ვა), ზ. მ. ურიგოდ ვახსენებ, გავლანძღავ, გავაუპატიურებ, ругать, бранить, безчестить, (ვიგინები), ზ. ვ. ვილანძღები, ругаться, браниться, (ვა ქალსა), обезчестить дѣвушку, სამ. მოს. 31; 33; (ვეგინები), ზ. თვ. наругаться надъ кѣмъ, **გინებული**, **ნაგინები**, обруганный, **გინებულობა**, ს. ругательство.

**გინისჯოხჯლო**, ს. მცენ. იხილე ნარეკალა.

**გიორგაული**, ს. ძველებური თეთრი ორშაურიანი, ბძანებითა გიორგი 4 მეფისა მოჭრილი, სამ. ვახტ. 15, старинная монета серебрянная цѣною въ 10 коп.

**გიორგობა**, **-ბისთვე**, ს. ნოემბერი, ძველ. ტირხიკონი, ноябрь.

**გიჟება** (ვა), ზ. მ. შევშლი, ვაბრიყვებ, дурачить, съ ума сводить, бѣсить, (ვი), ზ. მიჩ. ვჰგიჟობ, ვცელქობ, дурачиться, шалить.

**გიჟი** (სპარს.), ს. ჭკუაზედ შეშლილი, გონება ნაკლული, ხელი; ცელქი, დაუდეგარი, თავ წალებული, ანდაზა: გიჟი ქორწილში შევიდა, ჩვენ სახლს აქა ჰჯობიაო, გიჟი ის არის ვინც აბნევს, ვინცა ჰკრეფს ის არის გიჟი, сумасшедшій, глупый, дуракъ; рѣзвый, шалунъ, **გიჟი ხოგო**, ნ. სადმოწყვიტი.

**გიჟლარა**, ს. გიჟი, дуралей.

**გიჟმაჟი**, ს. გიჟი, გადარეული, сумасшедшій, юродивый.

**გიჟობა**, ს. ცელქობა, მოუსვენრობა, дурачество; (ვჰ), ზ. უ. ვცელქობ, ვდაუდეგრობ, дурачиться, шалить, (ვჰგიჟდები), ზ. ვდ. сходить съ ума, дѣлаться сумасшедшимъ.

**გიჟუა**, ს. გიჟი, ხელი, дурачекъ.

**გიჟური**, ზედ. ხელური, дурацкій, -რად, по дурацки.

**გირაგი**, ს. დიდი მანგანა ხისა მოსაჭირებელი გასახერხავთა ძელთა ანუ გასაქლიბავთა მეტალლთა, тиски.

**გირაო** (სპარს), ს. წინდი, საწინდარი, залогъ, закладъ, -ბის წერილი, закладная.

**გირვანქა** (თათრ.), წონა 96 მისხალი, фунтъ.

**გისოსი**, ს. მცირე ზღუდე, рѣшётка, заборъ, იეზეკ. 40—43.

**გისხონი**, ს. გზათ შესაკრავი ზღუდე, рогатка, ნ. ჩ. ლ.

**გიშერი**, სათი, შავი ქვა ძვირფასი, гагатъ, черный янтарь, лигнитъ; მელექსეთა გიშერი უხმარიათ: შავთვალად, ვეფხ. 86, ან შავთმად, ვეფხ. 3; გიშრის წნელი, ე. ი. შავი თმების ნაწნავი, ვეფხ. 1274: черная коса, გიშრის ნავი, შავი გუგა თვალისა, ვეფხ. 1247, зрачекъ, გიშრის ტევრი, ე. ი. წამწამი, ვეფხ. 1248; ресница, გიშრის

ღარი, საცრემლო ადგილი თვალში, ვეფხ. 1134; мѣсто по которой слеза льется изъ глазъ; გიშრისა ჭერითა ზრუნვენ, ე. ი. თვალნი (მელნის ტბა) ქუთუთოების (გიშრისა) ძვრითაო და დაჭერითა ზრუნვენო, ვეფხ. 1003; вѣжды движутъ черные глаза.

**გიშრაფეთი**, ს. ჰარისა, ზელილი კორკოტი, каша пшеничная.

**გიჯერი**, ს. ერისთ. 7, ფაფარი, грива.

**გიხაროდენი**, ს. საგალობელი გიხაროდენისა, пѣснь: радуйся.

**გიხმს**, ნ. ხმევა.

**გლა** (ვჰგლი), ზ. მ. ვნაყავ, ვღერღ, толочь, молоть, რა მგლის, ე. ი. რა მრჯის, რა საქმე მაქვს, какое мнѣ дѣло, რა გგლის, какое тебѣ дѣло, (ვაგლი თავს), ზ. მ. თავს ვახლი, დავარტყამ, бить, ударять головою, თავსა ქვას აგლის, ე. ი. თავს ქვას ახლის; пусть мозжитъ свою голову объ камень, (ვიგლი, ვიგალე), ზ. მიც. დავიძეძკ, прищемить, ცხვირს ვუგლი, прищемить кому носъ; (ვიგლები), ზ. ვ. ვინაყები, ვიცეხვები, ვიძეგვები, толочься, ყმათა თვის ვიგლები, я забочусь объ своихъ крестьянахъ, ქილ. 79; (ვეგლები), ზ. თვ. თავს ვახლი, ვეტაკები, биться.

**გლარჯა**, ს. წეკო, წარე თუთუნი, махорка.

**გლარჯი**, ს. ბურნუთი, нюхательный табакъ.

**გლახ**, შორისდ. სავაებო, горе! увы! ვაგლახშენ, горе тебѣ, ერისთ. 2—2; ვისრ. 44; 543, ქილ. 179.

**გლახა, გლახაკი**, ზედ. უპოვარი, უქონელი, დაცემული სიმდიდრისაგან; ნივთთათვის: ცუდი, ბედითი, მდარე, нищій, убогій, бѣдный; худой, дурной; -კაცი, бѣдный человѣкъ, -ღვინო, дурное вино, -დანა, дурной ножъ, გლახ ენით, ე. ი. ცუდის ენით, дурнымъ языкомъ, ვეფხ. 420; **გლახური**, ზედ. გლახასავით, нищенскій.

**გლახაობა, გლახაკობა**, სხ. სიგლახაკე, უპოვარება, нищенство, (ვჰ, ვი), კარ და კარ დავდივარ სათხოვნელად, ვუპოვარებ, нищенствовать, просить милостыню, დავრ. 136.

**გლედიჩია**, მცენ. ქრისტეს გვირგვინა, гледичіа, ერისთ. ლ., ან გოდორა, клубника.

**გლემურძი**, ს. ღორის ხორცსა და ტყავს შუა მომსუქნო ადგილი, жиръ свиной, проростъ.

**გლერძი**, ს. დაბალი ხე ეკლიანი, козлиный терновникъ, ბუნ. ლ., საბ. ლ.

**გლესა** (ვჰგლეს, ვჰგლესე), ზ. მ. განვჰგოზ, გავლეს კედელს და სხ. штукатурить, -წამალსა, растирать лѣкарство, (ვაგლეს), ზ. მ. წავუსვამ, წავსცხებ, намазывать, (ვიგლისები), ზ. ვ. წავისვამ, გავიგლისები, набѣлиться, наштукатуриться.

**გლეხი, გლეხი კაცი**, ს. მდაბიო, მსოფლიო; ანდ. გლეხის შვილი იზდებოდა, ვირდებოდა, გლეხი კაცის ჭკუა თვალშია და არა თავში; крестьянинъ, мужикъ, **გლეხობა, გლეხი კაცობა**, ს. მდგომარეობა გლეხთა, крестьянство, (ვჰგლეხობ), ზ. უ. გლეხ კაცობაში ვარ, быть крестьяниномъ, ქილ 203; კაცია 34; **გლეხური**, ზედ. გლეხთა შესაფერი, мужицкій, **გლეხკაცობა**, крестьянство.

**გლეჯა** (ვჰგლეჯ, ვჰგლიჯე), ზ. მ. ვჰწყვეტ, ვჰხევ, ვბალღავ, ვაძრობ, აღმოვფხვრი მცენარეთა, рвать, драть, дергать, აგრეთვე: ვაწვალებ, ვაწამებ, შუაზედ გავგლეჯ, мучить, терзать, 2 ქართლ. 421; (ვა თმასა), рвать кому волосы, ვიგლეჯ წვერსა драть себѣ бороду, დარეჯ. 124; ვჰგლეჯ ტანისამოსს, драть платье, გაზით ხორცი ეგლიჯათ, они рвали ему тѣло клещами, ალექ. 19; ვიგლიჯები, ზ. ვ. ვიწყვიტები, ვიწამები; გავსცვთები; рваться, терзаться; носиться, изнашиваться, **გლეჯილი**, მიმ. рваный.

**გლიმი**, ნ. უგლიმი.

**გლინვა**, სხ. მუცელზედ ცოცვა; ползаніе, (ვჰგლინავ. ვეგლინები), ზ. უ. ვსცოცავ. მუცლით ვალ, დავსძვრები; ვსცურავ ყინულზედ, ვსხლტები, ползти, пересмыкаться; кататься по льду, ქიმ. 128; ფიზიკ. 108; ქილ. 216.

**გლისპი**, ზედ. საღმრთო წერილში: გაკრეჭილი, остриженный, იერემ. 25—23; საზოგადო ლაპარაკში; ანჩხლი, კაპასი, ჯიქი, გაუგონარი, მიუკარებელი, упрямый, капризный, неприступный, 2 ქართ. 51; ქილ. 454, **გლისპობა**, ს. კაპასობა, ანჩხლობა, უნამუსობა, капризъ; безстыдство, 2 ქართლ. 109.

**გლიხორხა**, ს. რაჭულია, ქართ. მგლის ხორხა, осотъ.

**გლობუსი**, ს. ქვეყნის ბურთი, глобусъ.

**გლოვა, გლოვობა**, სხ. ვაება, ტირილი; დატირება; შავის შემოსა ჟამ რავდენმე მიცვალებულთა ზედა, დავით. 29—11; 77—63; მარკ. 16—10; იაკობ. 4—9, მეფე. 14—2; плачъ; оплакиваніе; трауръ, (ვჰგლოვობ, ვიგლოვ), ზ. უ. ვტირი ვისმე, დავსტირი; მოვსთქვამ, დავიტირებ; შავს ჩავიცვამ მიცვალებულზედ, оплакивать кого; носить трауръ по комъ, **გლოვება** (ვა), ზ. მ. ვატირებ, ვაებას მოვაყოლებ, заставить оплакивать, (ვეტირები ან ვეტირვი), ზ. თვ. დავსტირი, оплакивать, 2 კორინ. 12—21; იერემ. 16—5; მარტ. 2—87.

**გლუ, გლუვი**, ზედ. უმქისო, უროკო, უხორკლო, гладкій, ровный; ნახე ხრმალი.

**გლუსუნი** (ვეგლუსუნები), ზ. თვ. ზედწავეხეხები, тереться около кого.

**გლუსუნი**, ს. ტყვიის ვარაყი დაკრული თიხის ჭურჭელზედ, мурава, -ნად შექმნილი ჭურჭელი, муравленная посуда.

**გმერა, გმირვა, გუმერა** (ვჰ, ვუგმერ), ზ. მ. მახვილსა ვჰკრავ, განვაწონებ, განვჰგმერ, пронзать, ვეფხ. 142; მგმერა გულსა, пронзилъ мнѣ сердце, ვეფხ. 398; გამოცხ. 1 — 7; **გმირება**, (ვი გულსა), ზ. მიც. გულს დანას და მისთანათა დავიკრავ, вонзить себѣ мечь, მოურავ. 187.

**გმირი**, ს. ვაჟკაცი, მამაცი, ბუმბერაზი, герой, витязь, богатырь, ვეფხ. 6; დაბად. 6—4; რიცხვი 13—34; **გმირული**, ზედ. მამაცური, исполинскій, геройскій, **გმირობა**, ს. ვაჟკაცობა, геройство, ვეფხ. 21.

**გმობა**, სხ. გიობა, ძაგება, ძრახვა, хула, (ვჰგმობ), ზ. მ. ვზრახავ, ვაძაგებ; უარს ვჰყოფ საღვთოთა საქმეთა, დავსხნი სჯულსა: хулить, поносить; отвергать вѣру, законъ, მგმობ, укоряешь меня,

1 იოან. 3—20; ვისრ. 127; იუდ. 1—10; ჰგმო ღმერთი, 2 ქართ. 285; онъ отрекся отъ Бога, (ვიგმობვი), ზ. ვ. ვიძრახები, хулиться, მიგმია, უარს მიყოფია, я отрекся, ვეფხ. 1135; **გმობილი**, осужденный.

**გმობინება** (მაგმობინა ღმერთი), заставить хулить.

**გმური**, ს. ჴელ-შუბა, ტარ-მსხვილი და პირფართო; копье.

**გნდე**, ს. ნიღრი, ყუა დანისა, ცულისა, обухъ, -ფიცრისა, край, кромка доски.

**გნდუ**, ზედ. უხორკლო, უმქისო, ровный, гладкій.

**გნება** (ვაგნებ, ვიგნებ), ზ. მ. მივხვდები, გავიგებ; მივაგნებ, понять; находить, ვაგნებ თვალსა, замѣтить; მაგნა, далъ мнѣ понять, გვაგნა, вразумилъ насъ, სიბრძნ. 172; მარკ. 2—44; ვიგნებ სიტყვასა, понять слово, რუსუდ. 534, 618.

**გნოლი**, ს. მფრინ. კაკაბსა ჰგავს, куропатка сѣрая, ვეფხ. 441.

**გნომი** (ბერძნ.), ს. ძალი სულისა განხილვად მსგავსებისა ნივთთასა, მეტაფ. ზაუმ. § 210, природное дарованіе, умственная способность, умъ, разумъ, მარკ. 1—116.

**გოარი**, ნ. ჯავაირი, რუსუდ. 648, драгоцѣнный камень, შავთ. 43.

**გობა**, ს. ძელთაგან ამოჭრილი ჭურჭელი, სალაფავის ჩასასხმელი შინაურთ ხვასტაგთა თვის колода, пойло; корыто, -ოქროსი, золотая чаша, ვეფხ. 1379; **გობის ცხვირა**, ს. მცენ. жабрикъ, ბუნ. ლ. გობის თავა, მცენ. რაჭ. поточникъ, сахарный корень, ერის. ლ.

**გობი**, ს. სამი ფარა, ბაქრ. 330.

**გოგვა** (ვჰგოგავ), ზ. უ. მფრინველთ ხლტომა ფეხით მოსაწონად, порхать, прыгать съ мѣста на мѣсто (о птицахъ), ქილ. 288, 591.

**გოგი**, ს. თითის გარეგანი ნაწევარი, суставъ пальца.

**გოგირდი** (სპარს.), ს. წუნწუმა, ჩექა, сѣра.

**გოგმანი**, სხ. порханіе, მფრინველთ მშვენიერი სიარული ხტომით, ვეფხ. 16, **გოგმანება** (ვჰ), ზ. უ. ვჰგოგავ, ვხტი, порхать, скакать, прыгать съ мѣста на мѣсто.

**გოგნოშო**, ს. მცენ. лактукъ ядовитый.

**გოგო**, ნ. ჯოჯო, ერის. ლ.

**გოგო**, ს. მდაბიო გლეხის ქალი, ან მოსამსახურე, дѣвка, служанка, **გოგობიჭა**, გოგო რომელიც ბიჭობას მისდევს, ან ბიჭი, რომელიც გოგოებში გდია; ქალაბიჭა, ორის ბუნების მქონი ქალისა და ყრმისა, აკუში, мужланка, мужлатка; дѣвуля, бабуля; гермафродитъ; **გოგობიჭები**, прислуга мужская и женская; ребятишки.

**გოგორა, გოგორაჭი**, ს. პატარა ურმის თვალი; ან მორგვი ურმის თვლისა, колесо; ступица.

**გოგოჩუა**, ს. ბიჭი, რომელიც გოგოსავით იქცევა, ქალაბიჭა, мужчина, бобыль женоподобный.

**გოგოხი**, მცირე გოდორი, корзинка.

**გოგრა**, ს. მცენ. ქერქ თხელი და მხლად საჭმელი, გარნა აყირო ან კვახი, ქერქ სქელი, რომლისაგან შეიქმონენ ხასმისსა კოკოშად წოდებულსა; ხაპი, კვახის მსგავსი, არამედ უყელო; тыква, მდაბ. რეგვენი, უჭკუო, башка, глупая голова, **-ხორკლიანი ან მეჭეჭიანი**, тыква бородавчатая, ერისთ. ლ.; **გოგრა ნესვი**, дубовка (дыня), **გოგრა-ბალი**, მცენ. ერისთ. ლ. **ფუჭი გოგრა**, пустая голова, ერისთ. 2—63.

**გოგროხი**, ს. დიდი გოდორი, корзина, кузовъ.

**გოგუთი**, ს. თავ მრგვალი ჯოხი, булава, жезлъ.

**გოგშო**, ნ. გოქშო.

**გოდარა**, ს. მცენ. მთის მაყვალი, малина, რუს. ქ. ლ.

**გოდება**, სხ. მოთქმით ტირილი, плачъ, (ვჰ), ზ. უ. მოთქმით ვჰსტირი, ვიგლოვ, пѣть плачевныя пѣсни, оплакивать; плакать, рыдать; გიგოდებდით, ე. ი. მოგიტირებდით, მათ. 11—17; мы воспѣвали вамъ печальныя пѣсни, მგოდებდეს, оплакиваетъ меня, ქილ. 480.

**გოდლედი, გოდლოვანი**, ზედ. ძეგლად აშენებული, ბურჯოვანი, построенный на подобіе башенъ.

**გოდლობა** (ვჰ), ზ. მ. ვმაღლობ, возвышаться, საბ. ლ. გამოსლ. 9—21, დაბეჭდილს დაბადებაში ამ სიტყვის მაგიერად ჰსწერია: ერჩდა გონებათა თვისთა.

**გოდოლი**, ს. ძეგლი, ბურჯი, კოშკი დიდი და მაღალი, башня, столбъ, დაბად. 11—4; მათ 21—33; ლუკ. 13—4; -ბაბილონისა, столбъ Вавилонскій, **-ყური**, ე. ი. ხვირები, ჯინები ავსილი მიწითა და რიყითა, заплота. რ. ქ. ლ. туры, коробъ съ землею, გოდოლყურის მაგიარად უნდა: გოდორ-ყური იქ ნახე: **გოდოლ-ტამრები**, ს. მრავ. ბურჯებით ნაშენი ტაძარი ან ზღუდე, столпостѣны, стѣна съ башнями.

**გოდორა**, ნ. მანერუკი, ერისთ. ლ.

**გოდორი**, ს. წნული ჭურჭელი ნერგის წნელთაგან, შარაგული, корзина, кузовъ, кошница, მათ. 14—20; 16—9; ფსალმ. 80—6; **გოდორ-ყური**, ს. ჯინი, ხვირი; туръ, корзина изъ хвороста, набиваемая землею.

**გოვზა, გოვზაკი** (სპარ.), ს. დიდი სარწყული, ушатъ, 1 მეფეთ. 26—11; გამოსლ. 38—5; ან სალვინე. винный кувшинъ, ნ. სალვინე.

**გოზა**, ს. მშვილდის მწვერვალი, оконечность у лука; საბ. ლ.; ქილ. 309; ან მშვილდსავით მოხრილი, дугообразно выгнутый, -წარბი, брови дугой, დავრ. 17; რუსუდ. 491; ქილ. 345; კუდს გოზავით გარდავხრი, загибаю хвостъ, ქილ. 459.

**გოზა** (ვჰგოზ), ზ. მ. ვაგლეს, ვჰგლეს, ვაცხებ, обмазывать, штукатурить.

**გოზაური**, ს. დიდი სალვინე, винный кувшинъ.

**გოზინაყი**, ს. ნუში ნადუღს თაფლში გავლებული, варенье изъ меда и миндаля.

**გოთაული**, ს. გამდგარი ერი, бунтовщики, საბ. ლ.

**გოთვერანი**, ს. ამოსავარდნილი, извергъ, плутъ.

**გოვინი, გოყინი**, სხ. ревъ, (ვჰ), ზ. უ. ვგოხინებ, ვჰყროყინებ (ვირთა), ревѣть (объ ослахъ).

**გოლე**, ნ. გვალე.

**გოლეული**, ზედ. ფიტიანი თაფლი, сотовый (медъ).

**გოლვა**, ნ. გვალვა; ჩონგ. 144.

**გოლვიან**, მიდიან, идутъ, ნ. გვალე.

**გოლი**, ან თაფლი გოლეული, დაუმდნარი ხვეზა თაფლისა, კიპრუჭი, თაფლის პურები ახლად გამოლე-

ბული სკიდამ, ფიჭვი, сотъ, сотовый медъ, **გოლის სარეველი**, მცენ. ხოინჯა ბალახი, чернуха, дикій горохъ; ბუნ. ლ.
**გოლიათი**, ს. გზირი, ვაჟკაცი, витязь, рыцарь, ვეფხ. 1528.
**გოლიათობა**, ს. ვაჟკაცობა, გმირობა, геройство, рыцарство; (ვჰ); ზ. უ. храбриться, показывать храбрость, ვაშლი 39.
**გომაზარი, გჳამაზარი, გჳმანზარი**, ს. სამოწმო წერილი, свидѣтельство.
**გომბეშო**, ს. მეტად დიდი ბაყაყი, жаба.
**გომბიო**, ს. პაწია, პაწიკელა, პატარა გოგო მოსამსახურე; დიდი მყვარი ან ბაყაყი, дѣвка, дѣвчонка; жаба, კაცია 79; ბუნ. ლ.
**გომი, გომური** (სომხ.), ს. ბოსელი, სადგური დიდროვანთ ხვასტანგთა, буйлятникъ, хлѣвъ, хижина.
**გომიზი, გომფისი**, ს. ხისწებო, гумми, растительный клей, **-მელქვისა**, стираксъ (благовонная смола).
**გომეში**, ნ. გამეში.
**გომიშა**, ს. -ძაღლი, ნ. გოშია, რუსუდ. 460.
**გომიჭი, გომიჯი**, ს. ხმიადი პური, прѣсный хлѣбъ, ანტონ. 4—42.
**გომფისი**, ს. ხისწებო, გომიზი, камедь, ბუნ. ლ.
**გომური**, ნახე გომი; გონა, ნ. ლონა, თევზია.
**გონა** (მგონია, ვჰგონივარ, ჰგონიხარ, ჰგონია, ვჰგონობდი, ჰგონია, მრავლ. 3 პ. ჰგონიან; ნ. უსრ. ვჰგონობდი), ზ. ვჰფიქრობ, думать, ვეფხ. 241; მეგონა: ქართლ. 337; რუსუდ. 815, მგონიხარ, გონივარ, я думаю что ты; ты думаешь что я, ვინა გგონი ვარ, за кого ты считаешь, знаешь ли ты кто я такой.
**გონება**, სხ. გონი, ჭკუა, გულისხმის ყოფა, გულისხმა, განმსჯელობა, ჰაზრი, ფიქრი, умъ, разумъ, разсудокъ; мысль, помышленіе, მეტაფ. ბაუმ. § 212; ლუკ. 24—45; ვეფხ. 842; მატთ. 22—37; память, ზოგს ადგილს გონება დაუღვიათ სვინიდისის მაგიერად; совѣсть, მაგალ. გონება გაქვნდინ კეთილი, имѣйте добрую совѣсть, 1 პეტრ. 3—16; რომაელ. 13—5; -აუჩქარებელი, разумный, გონების თვალი, прозорливость, проницательность; გონების ნაწარმოვები, произведеніе ума, ჩავარდნილი ცუდს გონებაში, ე. ი. შეპყრობილი ცუდის ფიქრისაგან, его мучаетъ мысль, ვეფხ. 58; თქვა გონებასა შინა თვისსა, сказалъ въ душѣ, დაბად. 17—17; გონებით მძიმე, ბრჯგუ, тупоумный, გონების დაკარგვა, потерять разсудокъ, გონებით მიწთომა, обнять умомъ, გონება მახვილი, остроумный, გონება მიუმხვდარე, непостижимый умомъ, ვისრ. 2; გონება სადა გაქვს, гдѣ у тебя вниманіе, და ამ გონებაში, и въ этомъ раздумьѣ, ვისრ. 160; გონება მაღლობა, высокомѣріе, 1 ქართლ. 281; გონება ეხსნება, развивается, (ვჰგონებ), ზ. მ. ვჰფიქრობ, მგონია, думать, мнить, предполагать, помышлять, (ვა), ზ. მ. მოვაგონებ, напоминать, (ვიგონებ), ზ. მიჩ. მოვიგონებ, მოვიხსენებ, вспоминать, ვეფხ. 31; ვისრ. 50; თავისწინა იგონებდეს, ვეფხ. 12; пусть онъ думаетъ про себя, შენ მარტოსა გიგონებდი, ე. ი. ვიცოდი შენ მარტოხარ, ვეფხ. 160; я предполагалъ найдти тебя одного, ვეფხ. 160; მეგონება ან მაგონდება, припоминаю, (ვეგონები), ზ. თ. припоминать, გონება მიხდილი, ნ. მიხდილი.
**გონება** (ვა), ზ. მ. გავაგონებ; შევამეცნებ, заставить слушать; внушать, (ვიგონებ), ზ. მიჩ. გავიგონებ, მოვისმენ, слушать, выслушивать.
**გონი**, მდაბ. გონება, ჭკუა, განსჯა, умъ, разсудокъ; სიბრძ. 138.
**გონიერი, გონებიანი**, ზედ. ჭკვიანი, მატთ. 7—24; მარკ. 5—15; умный, разумный, мудрый, -რად, ზზ. разумно.
**გონია**, ს. თითბრის იარაღი, რომელშიაც პირველ ჩააწყობენ ასოებსა და მასუკან პლაკაში ჩასდებენ, верстать.
**გონიერება**, ს. გონება, ჭკუა, разумъ, (ვჰ), ზ. მ. ჭკვიანად განვსჯი, умствовать, дѣйствовать съ умомъ, გონიერული, ზედ. разумный, მარტ. 2-171; ქილ. 646.
**გონჯი**, ს. მახინჯი, ღუხჭირი, სახიჩარი, უგვანი; ასო ნაკლები, სახიჩარი; урод; калека, 2 ქართლ. 291.
**გორა, გორაკი**, ს. ბორცვი, მცირე მთა; ზვინი, горка; бугоръ; куча; ვეფხ. 976.
**გორა**, ს. საწყაო 16 დოქი, мѣра жидкостей въ 2 пуда, გორად. ზზ. თან შეზომილ, თანასწორად, соразмѣрно, სამ. სომხ. 152, 418, გორად და გორად ეყარა, кучами валялся, რუსუდ. 143.
**გორგალება** (ვა), ვასორსალებ, катать.
**გორანგო**, ს. ღორთ ზევითი ლოჯი, ეშვის სალესავი, зубъ у кабана противуположный клыку.
**გორგალი**, ს. ნასთი ან მკედი მრგვლად დახვეული, клубокъ, мотокъ нитокъ.
**გორგომიჭელა**, ს. ხოჭიჭი; ჩვილთ-საცარებელი ფეხის ასადგმელად, ჭოჭინა, ходули для пріученія дѣтей ходить.
**გორგოშა**, მცენ. ნ. მოცხარი ერის. ლ.
**გორდასხმალი**, ს. ძველებური ხმალი მსგავსი ახლანდელის ქართულისა, сабля.
**გორებიანი**, ზედ. ბორცვებიანი, гористый.
**გორვა** (ვჰ), ზ. მ. მიწაზედ გადავბრუნდე გადმოვბრუნდები; ვბრუნავ. ვცრიალებ; валяться, переворачиваться; катиться, вертѣться, რუსუდ. 451.
**გორი**, ს. ზვინი, ხროვა, куча, შავთ. 44.
**გორვება** (ვაგორებ, -ვე), ზ. მ. ვაბრუნებ, ვაცრიალებ, катить, переворачивать.
**გორიზონტ**, ს. სახელავი ცისა რასაც თვალი გარდასწვდება, горизонтъ.
**გორილი**, ს. თივის თოკი, соломенная веревка, ვეფხ. 256.
**გოროზი**, ზედ. ამპარტავანი, гордецъ, гордый, спесивый, გოროზობა, ს. ამპარტავნობა, гордость.
**გორჯილა**, ნ. გვარჯილა.
**გოსპა, გოსპანი**, ს. ძვირფასი ნაქსოვი, драгоцѣнная матерія, მამათ ცხოვრ. 19—19.
**გოქშო** (თათრ.), ს. ბურძგალა, ворсянка, катиполе, რ. ქ. ლ.
**გოჯინი**, ნახე გოკინი.

**გოშია,** ს. -ძაღლი, порода мопсъ малорослыхъ собакъ, პაწარა ძაღლი.

**გოშიობა,** ს. ძაღლობა.

**გოშმელლაკნი,** ს. ოქროს საყურე, золотыя серьги.

**გოჩქოჩანი,** ს. მორევი, водоворотъ.

**გოჭა,** ს. კობრი, თევზია, сазанъ.

**გოჭი,** ს. ღორის შვილი, поросенокъ; ორაგულის შვილი, თევზი, ზ. ლ. **გოჭის ხუთშაბათი:** შურის კვირის ხუთშაბათი, რომელსაც ღღესასწაულობენ რაჭაში, четвергъ пестрой недѣли (народный праздникъ въ Радчѣ).

**გოხი,** ს. კლდე, скала, დასც. 45; საბ. ლ. სოლომის ნამსხვრევი და არა ნაწლევი, оолитъ.

**გოხი,** შორის. ღრუხუნი ღორთა, хрюканье свиней, **გოხინი, -ნება,** (ვჰ), ვღრუხუნებ, ღორთა თვის: ვღრუხუნებ, хрюкать.

**გოჯა,** ს. თევზია, ზუთხა ღორი, бѣлорыбица.

**გოჯგუბლი,** ს. გოჯიდამ ნეკნამდე მტკაველის ზომა, ეზეკ. 40—5, 43, пядь (мѣра $^1/_4$ аршина).

**გოჯი,** ს. ცერი, წინა სახსარი, ან მისოდენი ზომა, გრე; კოჭი, ფეხის ჩონჩხი; საოლე, большой палецъ; вершокъ; кисть, плюсна ноги; 3 მეფეთ. 18—21; საქმ. 3—7.

**გრაგნა** (ვჰგრაგნი), ზ. მ. შევახვევ, წავჰგრაგნი, свивать, свертывать; ისაი. 8—1; **გრაგნილი,** ს. დახვეული წერილი, свитокъ.

**გრადუსი,** ს. მენიაკი; სიმრგვლის საზომი; თერმომეტრი მაჩვენებელ სითბოსი და სიცივისა, градусъ.

**გრაკი, გრაკლი,** მცენ. ზრაწისხე. красная ива, ბუნ. ლ.; волжанка, таволга, ერის. ლ.

**გრამი, გრანი,** ს. 2 ქრთილის წონა, гранъ (мѣра).

**გრატა,** ს. მფრინველია, названіе птицы.

**გრგენა,** სხ. ღიტინი, щекотанье, щекотка, (ვჰგრგენ, ვუგრგენ), ზ. მ. ვუღიტინებ, щекотать, (მეგრგინება), ზ. თვ. მეჩოთირება, ვჰგრძნობ უსიამოვნობასა, щекотливо для меня.

**გრგვალი,** ზედ. რგვალი, круглый, **-წამალი,** ნ. მ. რგვალი წამალი; волкана.

**გრგვინვა, გვრინვა,** სხ. საშინელი ხმა, მაგ. ქუხილისა, трескъ грома, (ვჰ), ზ. მ. ვჰქუხ, ვჰსჭექ, гремѣть, трещать, ქილ. 635.

**გრგოლი,** ს. მცირე სალტე მეტალლისა; ბეჭედი, кольцо.

**გრდემლი,** ს. რკინის კუნძი მჭედლთ საჭედი, наковальня; ვეფხ. 5.

**გრე,** ს. გოჯი, ადლის მეთექვსმეტე ნაწილი, вершокъ.

**გრემა,** ს. მრეში, მქრქალი ფერი, сѣрый, карій, темнорусый, тусклый, -თვალები, каріе глаза, ნ. ალილი, 1 მეფე. 16—12; 1 ქართლ. 343.

**გრემლება** (ვი), ზ. მ. ვიოლავ, გამოვისურმავ თვალთა საგრემლითა, сурмить брови, იეზეკ. 23—40; 4 მეფეთ. 4—30.

**გრეხა,** სხ. შეხთვა, сученіе; -პირის სახისა, гримасса; (ვჰგრეხ), ზ. მ. შევახთავ, შევგრეხ, დავართავ თოკსა, ძაფსა და სხ.; ვსძახავ; მოვჰკაკვავ, ვაზრუნებ, ვაგრეხ; сучить; крутить; кривить, искривлять; ვიგრეხ ულვაშს, закручивать усы, ერისთ. 193; (ვიგრიხები), ზ. ვ. ღავირთვი; მოვიკაკვები; ვიპრანჭები, ვიბრიცები; сучиться; искривляться; жеманиться, гримасничать, **გრეხილი,** მიმ. დაგრეხილი, შესთული; გულზედ ჩამოსაგლეხი (მძივი, მარგალიტი), сученный; бисерная цѣпочка, -შენობისა, карнизъ.

**გრიალი,** ს. ხმა გრგვინვისა ან წისქვილის ბრუნვისა, ღგრიალი ეტლთა, шумъ, стукъ колесъ; топотъ; -მუცლისა, бурчанье въ желудкѣ, -ცხენთა ღგენისა, топотъ коней, **გრიალება** (ვი), загремѣть, (ვჰგრიალებ), ზ. უ. ვღგრიალებ, გრიალი გამაქვს, производить шумъ, издавать стукъ, ვისრ. 179.

**გრიგალი, გირგალი,** ს. ძრიელი ქარი ცრიალით მომბერავი, вихрь, ураганъ, ვეფხ. 861; შავთ. 29.

**გრიდოვანი,** ზედ. ცარიელი, пустой, დაბად. 27—8.

**გრივი,** ს. აპანაკი, ძველებური საწყაო თესლეულთა, ეზეკიას თარგმანში ჰსწერია 22 ქსესტი, ქსესტი ლიტრა ნახევარია, გარნა ხრონოლრაფში ოცდა ათი მოდი, ესე იგი 22 ქსესტი, старинная мѣра сыпучихъ вещей, спудъ, რიცხვი 11—33; 28—5; 3 მეფე. 18—22; გუჯ. 12; ლევიტ. 27—18, გამოს. 27—16.

**გრიზეთი** (ფრანც.), ს. ნაქსოვი, глазетъ.

**გრიკი,** ს. მცენ. მთის მაყვალი, ჟოლო, малина, ბუნ. ლ.; საბას ლექს და ბუნ. ლ. ჰსწერია გრივი; სალუთო წერილში: იერემ. 17—6, мирика, вересъ, ბუნ. ლექსიკონში: гребенщикъ, тамариксъ.

**გრილა,** свѣжо; მგრილა, мнѣ свѣжо.

**გრილება** (ვა), ზ. მ. ვაცივებ, ან სიგრილეს მივსცემ, охлаждать, прохлаждать; осѣнять, давать тѣнь; (ვჰგრილდები), ზ. მ. გავცივდებ, გავნელდები; სიგრილე ჩამოვარდება, остывать; становиться прохладнымъ, 2 ქართლ. 396; (ვუგრილებ), ზ. მიჩ. ვუჩრდილებ, давать тѣнь, 1 ქართლ. 379; ებრ. 9—4; (ვიგრილებ), ზ. მიჩ. ჩრდილში განვისვენებ, отдыхать подъ тѣнью, ისაღ. 4—5.

**გრილი,** ზედ. მცირედ ცივი, სასიამოვნო სიცხის ღროს; ნივთი ცივის ბუნებისა, წინა აღმდეგი მხურვალისა, მაგ. სამკურნალო წამალი; прохладный; прохладительный; -ქარი, прохладный вѣтеръ, გრილი გული, холодное сердце, გრილი საჭმელი, прохладительная пища, გრილა, прохладно.

**გრილო,** ს. прохлада, სამზ. 141.

**გრილობა,** სხ. სიგრილე, прохлада, тѣнь, (ვჰგრილობ), ზ. მ. სიგრილეს მივსცემ, დავაჩრდილებ, осѣнять, давать тѣнь, გამოსლ. 40—31; მატთ. 17—5, (ვჰ), ზ. უ. ვჰჩრდილობ, свѣжѣть.

**გრკალი,** ს. გრგოლი, კარშიკი; სალტე; სიმრგვლე; кольцо, обручъ; кругъ; ქმნულ. წ. 10; გამოსლ. 35—22.

**გრკვინვა** (ვჰ), ზ. უ. ვტიტინებ, лепетать.

**გროვა,** ს. ხროვა, ჯგუფად კრებული ერი; ზვინად დაგმული, сборище, толпа; куча; გროვა-გროვა, кучами.

**გროვება** (ვა), ზ. მ. შევჰკრებ, მოვაქუჩებ; თავს მოვუყრი, მოვხვეჭ, собирать, скоплять, скучивать, ვისრ. 176; (ვგროვდები), ზ. ვღ. შევჰკრბები, მოვქუჩდები, თავს მოვიყრი, собираться, скопляться.

**გროში** (რუსულ.), ს. ორი კოპიკი, грошъ.

**გრუზა, გრუზი,** ს. ხუჭუჭი თმა, кудрявый, курчавый (волосъ), ვისრ. 194.

**გრუტუნი** (ვჰ), ზ. უ. ვღრუტუნებ, ворковать, გრუტუნი კატისა.

**გრძელი**, ზედ. უმეტის ზომისა გაჭიმული ან წარზიდული, долгій, длинный, გრძლად, длинно, **გრძელ ჟამიერი**, долговременный.

**გრძელება** (ვა), ზ. მ. გრძლად გავსწევ, длить, (ვჰგრძელდები), ზ. ვდ. გრძლად გავიწევი, длиться.

**გრძელობა**, სზ. განგრძობა, გრძელ-ჟამიერება, долгота, долговременность, -დღეთა, долгоденствіе, (ვჰ), ზ. მ. დიდხანს გავსწევ, продолжаться, ვეფხ. 143, 935; ქილ. 554.

**გრძნება**, სხ. ალღო, მჩუნაობა; მოგვობა, შეკვრა ცილისმით, მოხიბლვა, ჯადო, მწამლველობა, чутье, смѣтка; чары, чародѣйство; колдовство; (ვჰგრძნებ), ზ. უ. გრძნებით შევჰკრავ, მოვხიბლავ, очаровывать, околдовывать, чародѣйствовать, волховать, საქმ. 8—9; (ვი, ვა), ზ. მ. ალღოს ავიღებ, შევიტყობ, გავიგებ, почувствовать, смекнуть, დაბად. 38—10; იოან. 12—9; ვისრ. 189; დავით. 34—45; ასე მოჰკლეს რომ ვერა ვინ აგრძა, никто незамѣтилъ какъ его убили, 1 ქართლ. 238; და აგრძნეს, რამეთუ შიშველ იყვნეს и замѣтили, что они были наги, დაბად. 3—7, ვერ ვინ გიგრძნობს, никто этого незамѣтитъ, ვისრ. 70; **გრძნეული**, ს. მოგვი, მომხიბლავი, ჯადო, чародѣй, колдунъ, ვეფხ. 1292; **გრძნეულება**, ს. მოხიბლვა, чародѣйство, волшебство, ალბ. 146, (ვჰ), ზ. უ. чародѣйствовать, ვისრ. 110, რუსუდ. 158, 480.

**გრძნობა** ს. მგრძნობელობა; чувствованіе, ощущеніе, კეთილ-შობილურნი გრძნობანი, благородныя чувства, გრძნობა სიყვარულისა, სიბრალულისა, чувство любви, жалости; გრძნობას მოსვლა, придти въ чувство, (ვჰ, ვა, ვი), ზ. მ. ვმგრძნობელობ, გავიგებ, შევიგნებ, მივხვდები, чувствовать, ощущать; понять, смекнуть, იერემ. 14—20; ვეფხ. 155; ვისრ. 94, ვჰგრძნობ ობლობასა, чувствую сиротство; -სიცხესა, სიცივესა, ისაი. 47—8, чувствую жаръ, холодъ, მიგრძნობ, ე. ი. შემიტყობ, ვეფხ. 1145, ты угадываешь, смѣкаешь мысль, желаніе, წყრომა ვერ ვუგრძენი, я незамѣтилъ его гнѣва, ვეფხ. 1153; ვერ ვინ გიგრძნობს, никто неподумаетъ, что ты, ვისრ. 70, **გრძნობადი**, ზედ. ქვემდებარე გრძნობისა, чувственный, მარტ. 1—160, **გრძნობიერი**, ზედ. მგრძნობელი, чувствительный; ერისთ. 80, **გრძნობილი**, მიმ. почувствованный.

**გრძნობის საცავი**, ს. საგრნობელი, вмѣстилище пяти чувствъ.

**გრძნობინება** (ვა), ზ. მ. შევატყობინებ, дать почувствовать.

**გრძლვამლი**, ნ. ბაბილო.

**გრწყილი**, ს. წყილი, блоха.

**გრჭო, გრჯო**, ს. წვრილი ლატანი, жердь.

**გრჯლა**, ს. კრჩხა, დიდი რტო, сукъ, გარნა ამათ ზედა განყოფილსა ეწოდების ბორჯლი და მათ ზედა რტონი ან ნოშონი, კვალად უწვრილესთა ხის წვერთა: კეწერი, კოწოლი და კუნწუხი; ხოლო უფურცლოსა ჩვილსა კეწერსა ზამთრით ხვასტანგთ საკვებსა: ნეკერი; სადა რტონი ორად განიყოფებიან მას ეწოდების: კაპი და მონაკვეთსა რტოთა ძირსა: როკი და ნუჟრი.

**გუა**, სიტყვები, რომელნიც იწყებიან ამ მარცვლითა ნახე გვა; მაგალ. გუალე, გუარი, გუამი, გუანება, გვანება; გვალე, გვარი, გვამი; გუარჯილა, გორჯილა და სხ.

**გუბე** (სომხ. რუსულ.), ს. ფოსო ადგილი წყლით სავსე, მცირე ტბა; лужа, лужица; прудъ; ისუ. 8—29.

**გუბება** (ვა), ზ. მ. შევჰკრავ, დავაგუბებ წყალსა, запруживать, (ვჰგუბდები), ზ. ვდ. შევიკრვი, დავჰგუბდები (წყალთა თვის); запруживаться; სული მიგუბდება, у меня дыханіе спирается, ვეფხ. 140, განმ. თ.

**გუგა**, ს.; -თვალისა, თვალის კაკალი ან ბაია, яблоко глазное; зѣница, зрачекъ, გუჯ. 8; ფსალმ. 16—8; 2 სჯულ. 32—10; ზაქარ. 2—8.

**გუგუ, გუგულის ხმა**, куку.

**გუგული**, ს, მფრინ. кукушка.

**გუგუნი**, ს. ხმა ცეცხლის ნთებისა, ან შორიდამ ზგერისა; шумъ горѣнія, -ტრედისა, воркотня, (ვჰგუგუნებ), ზ. უ. гудѣть, горѣть съ шумомъ, ქილ. 378.

**გუდა**, ს. გაუქრელად გაძრობილი ტყავი ხვასტანგთა შთასადებელად რისამე; იმერნი უხმობენ კუპრიელს ტიკსა; мѣшокъ кожанный, мѣхъ; бурдюкъ, მოურავი 352; ანტონ. 3—33; 4 მეფეთ. 5—23; დაბეჭდილს დაბადებაში: ტომარაკი, საბ. ლ.; **გუდა-ლეღვი**, ს. მცენ. особая порода винныхъ ягодъ, გუდა წყალში ჩამძრომთა, водолазный колоколъ, ერისთ. ლ; **გუდაფშუტა**, ბუნ. ლ. და **გუდაფშუკა**, ერისთ. ლ. бздюха (раст.), дождевикъ (грибъ), რ. ქ. ლ. **გუდამშიერი**, მაგალ. აზნაური, голодный.

**გუდალი**, ს. უსწორო ნაკერი ალარულს ტანისამოსში, перовное шитье, ნ. საგუდალი.

**გუდანაბადი**, ს. ранецъ, ჩანთა, ხალთა-გუდა.

**გუდარაკი**, ს. საგზოლველი ან სადუღებელი ჭურჭელი, ვითრ. ქვაბი, სიავი, ტაფა, посуда для приготовленія пищи, какъ кастрюля, и т. п.

**გუდასტვირი**, ს. ჭიმონი, სოფლური სტვირი გუდითურთ, волынка.

**გუდაფშუტა**, ნ. გუდა.

**გუე**, სიტყვები რომელნიც იწყებიან ამ მარცვლითა ნახე გვა ან გვე.

**გუდურა**, ს. ერთი იღლია შეშა, вязка дровъ.

**გუთანი** (სომხ.). ს. ერქვანი, სახვნელი, плугъ, **გუთნეული**, ზედ. ერქვნეული, плуговой; ან ერქვანი თავის საკუთრებითა, плугъ съ принадлежностями, ალექს. 169; ანტ. 3—37; **გუთნის დედა, გუთნის თავი**, землепашецъ, правящій плугомъ, სამ, ვახტ. 204; გუჯ. 2.

**გულა**, ს. თოფის ტყვია, пуля.

**გულაბი**, ს. -მსხალი, дуля.

**გულაგი**, ნ. გვალაგი.

**გულადგდებით**, ზმზ. გულგრილად, хладнокровно.

**გულადი**, ზედ. მხნე, მამაცი, храбрый, неустрашимый, **გულადობა**, ს. მხნეობა, храбрость.

**გულად-ღება** (ვი), ზ. მ. გულში ღავინერგავ, внимать, запечатлѣвать въ сердцѣ.
**გულ-ამოდ**, ზზ. გულის სასიამოვნოდ, пріятно, რუსუდ. 481.
**გულამოსკვნით**, ზზ. გულ-ამოსვინჩვით, задыхаясь рыдать; ვეფხ. 194.
**გულ-ამოჯდომით**, ზზ. გულ-ამოსვინჩვით, рыдать задыхаясь, რუსუდ. 679.
**გულ-ამომჯდარი**, ზედ. გულ-ამოსკვნით მტირალი, рыдающій задыхаясь.
**გულანი**, ს. წიგნი სრულის წლის საგალობელთა და რომელთა შინა არს ჩართული ჟამნი ეწოდება, ჟამნ-გულანი, минея.
**გულ-ანჩხლობა**, ს. გულფილწობა, злость.
**გულაობა**, სს. სეირნობა, гулянье, (ვჰ), ზ. უ. ვსეირნობ, гулять.
**გულარღო** (ცხენი), ზედ. ავზნე ცხენი, ოჩანი, лошадь съ норовомъ, ალ. 172; **გულარღობა**, ს. ავზნეობა ცხენისა, норовъ у лошади.
**გულარძნილი**, ზედ. ოლროჩოლრო, ღრანკლებიანი, ღირღოვანი გზა, ლუკ. 3—5; ურჩი, ღრკუ კაცი, ფსალმ. 77—8; მათ. 17—17; неровный, ухабистый; строптивый, развращенный, **-ძნილობა**, ს. ухабитость; строптивость, развращенность, порча, 1 ქართლ. 280, **გულარძნა**, (ვჰგვლარძნი), ზ. მ. коверкать.
**გულ-აღმა**, ზზ.; -წოლა, лежать на спинѣ, რუსუდ. 278; სიბრ. 82, -გაღმობრუნდა, онъ легъ на спину.
**გულბანდი**, ს. რუსუდ. 362, 729, 796, ვარდის წყლის სურა, кувшинъ; მცენ. акулинка, ერის. ლ.
**გულბილწი**, ზედ. ბოროტი გულითა, злой, **-წობა**, ს. ბოროტობა, злость, ქილ. 316.
**გულ-განწმენდილი**, ზედ. გულ-წმიდა, чистосердечный, ვისრ. 175.
**გულ-გატეხილი**, ზედ. შემუსრვილი გული, გორგ. 61, сокрушенное сердце.
**გულგრილი**, ზედ. хладнокровный, **გულგრილობა**, ს. хладнокровіе.
**გულ-გული**, მფრინ. кукушка.
**გულ-გული**, ს. შუაგული, средина, საბ. ლ.
**გულ-დადებით**, ზზ. გულ-დაჯერებით, надежно, ქილ. 140.
**გულ-დადება** (-დავიდებ), ზ. მ. ვიმედეულობ, განვიზრახავ, надѣяться, предполагать, имѣть въ виду, მარკ. 6—19.
**გულ-დაკლება**, სს. შეუჯერებლობა, მღურვა, წყენა, оскорбленіе; -კლებით, ზზ. оскорбительно, (გულს-დავაკლებ), ზ. მ. ვაწყენ, მომღურავ ვჰყოფ, оскорблять, (გული დამაკლდება), ზ. ვნ. оскорбиться, **-გულ-დაკლებულობა**, ს. оскорбленіе, ანტონ. 2—5.
**გულ-დამწვარი**, ზედ. განმწარებული, შეწუხებული, огорченный.
**გულ-დანაწყლულევი**, ზედ. გულ-მოწყლული, сокрушенный, ვეფხ. 174. [ный.
**გულ-დანდობილი**, ზედ. დარწმუნებული, увѣрен-
**გულ-დაუთმობელი**, ზედ. მოუთმინარი, нетерпѣливый, **გულ-დაუთმობლობა**, ს. нетерпѣніе, ვისრ. 80.

**გულ-დაღმა**, ზზ. -წოლა, лежать на животѣ, კაცია 116.
**გულ-დაწყლულებული**, ზედ. გულ-მოკლული, убитый горемъ, ვისრ. 24, 178.
**გულ-დახურული**, ზედ. მოწყენილი, скучный, ჩონგ. 134; скрытный.
**გულ-დაჯერება**, **-ბული**, ს. გულის დარწმუნება, увѣренность, **-ბული**, ზედ. увѣренный, საქმ. მოც. 27—22, 25; ქილ. 489.
**გულდებული**, ზედ. დაჯერებული, რწმუნებული, увѣренный, ქილ. 666; საქმ. 27—23; **-ბულეოფა** (ვჰყოფ), ზ. მ. დავაჯერებ, увѣрить, 2 ქართლ. 27; **-ბულობა**, ს. დაჯერებულება, увѣренность.
**გულ-დედალი** (კაცი), ზედ. ლაჩარი, ჯაბანი, სიბრ. 137, трусъ.
**გულ-დედლობა**, ს. სილაჩრე, სიჯაბნე, трусость.
**გულება**, **გულვება** (ვა), ზ. მ. შევაგონებ, განვაზრახებ; მოვაწადინებ, внушать; заставить пожелать; (ვი), ზ. მიჩ. გულში ჩავიგდებ; ყურად ვიღებ; შევიგულებ, მოვიწადინებ, მოვინდომებ; გულში მაქვს; 2 სჯულ. 12—13; რუსუდ. 575; სამ. ვახტ. 1, შესავ. 1 ქართლ. 70, 90; დასტულ. 74; имѣть въ виду, хотѣть, желать; задумать; предположить; имѣть въ запасѣ; იგულე თავი შენი, имѣй себя въ виду, берегись, მიგულებ, имѣешь меня въ виду, დაბად. 12—13; მაგულვებ, внушаешь мнѣ, ქილ. 431; (ვეგულვები), ზ. თვ. მოვენდომები, მოვეწადინები, имѣть намѣреніе, намѣреваться, საქმ. 23—27; გამოცხ. 1—2; ისაი. 15—16; (მეგულვება, მეგულება), ზ. თვ. имѣть что на душѣ, думать, предполагать; имѣть въ запасѣ, საქმ. 17—31; 23—3; 26—3; 1 ქართლ. 29; მროვ. 150; მწყრალი არ გვეგულებოდა, мы не предполагали, что онъ золъ, რუსუდ. 480; ეგულვების მუნ სადილობა, онъ хочетъ тамъ пообѣдать, დაბად. 43—25.
**გულვა** (ვჰ), ზ. უ. მწადს, მსურს, хотѣть, желать, ისაი. 28—22.
**გულვა** (ვჰ), ზ. მ. მივხურავ კარსა, притворять, დარ. 114.
**გულვებადი**, ზედ. საგულებელი, предполагаемый, მარტ. 2—123.
**გულთა-მხილავი**, **გულთ-მეცნიერი**, ზედ. დაფარულთა გულთა მხედველი ღმერთი, сердцевѣдецъ, ვეფხ. 1135, განმ.; საქმ. 15—8.
**გულთმისანი**, ს. რომლითამე ნიშნებით ან მიხრომით სხვათა გულის პასუხის შემტყობი; მისანი, გრძნეული, მოგვი, угадчикъ; чародѣй; волшебникъ; ვეფხ. 1470.
**გული**, ს. უმთავრესი ნაწილი ცხოველთა შინაგანის აგებულობისა, რომლისაგან მიმოიქცევის სისხლი ყოველთა ძარღვთა შინა, ვეფხ. 4; ჭაზრი, გულის ზრახვა, ვეფხ. 842; 843; საყვარული; სიმულილი, წყრომა; სიმხნე; შუა გული, საშუალი რისამე; მათ. 12—40; იონა 2—4; დავით. 45—2, 3; შინაგანი კერძო კვერცხისა, კაკლისა, ხილთა და მისთანათა; შინაგანი აგებულობა სტომაქისა; სათმაშო ქაღალდი; сердце; мысль, любовь; гнѣвъ; смѣлость, бодрость; центръ, средина; сердце-

вина, нутро; внутренность; черви (карты игорныя), გულით მე ეს არ მინდა, отъ души я этого не желаю, მოგახსენებ რაც გულში მაქვს, я вамъ скажу, что у меня на сердцѣ; გული უძს, сердце у него бьется, გულზედ ხელის დაკრეფა, скрестить на груди руки, წმინდა გულით, чистосердечный, მაღალი გულით, высокомѣрный, ამბობს თავის გულში, онъ думаетъ про себя, გულის გული, ე. ი. ერთგული, მისანდო; ვეფხ. 806, вѣрный, преданный; კაი გული აქვს, у него доброе сердце, მტრის გულისა არ გახდე, не сдѣлайся предметомъ насмѣшки твоего врага, გულზედ მოყვანა, злить кого; გულზედ მოსაყვანი, возмутительный, გულიდამ ამოვიღებ, рѣшиться; გულზედ მოსვლა, разсердиться, გული ეტყოდა, ლუკ. 15—16; 16—21; сердце влекло его, внушало ему, ეს საჭმელი გულს მიმძიმებს, გულზედ მადგება, მაწვება, это кушанье тяготитъ мнѣ желудокъ; გულზედ მოყვანა, разсердить, გულში გავიტარებ, подумать; подразумѣвать, გულში ჩამტანი, памятозлобный; გულიდამ-გადაყრა, забыть; გულიდამ-გადამივარდა, я забылъ; გულზედ დამწოლია, დამაწვა, грудь залегла, გულ-ზედ მძარი, тошнота, გული უმძიმს, ему тяжело на сердцѣ, გული მოუგო, онъ пріобрѣлъ уваженіе его, дружбу; გურიობა გულის თქმისა, влеченіе страстей; სიბრძ. 4—12. გული წაიღო, надоѣлъ, наскучилъ, გულში ჯავრი, досада; გულს მაკლია, я не доволенъ, ქვეყნის გული, средина земли, მზის გული, солнопекъ, კაკლის გული, ядро орѣховое; გულ და გულ იდექი, ты стоялъ противъ, ერთი გული თითი; ნ. თილისმა 186; одинъ фермуаръ; შენს გულში, въ душѣ твоей, კვერცხის გული, желтокъ, გულის კოვზი, ложка, конецъ грудной кости, ხელის გული, ладонь, გულზედ ხიხინი, перхота, ხის გული, сердцевина, პურის გული, мякишъ, ღვთის გულისათვის, ради Бога, ჩემის გულისათვის, ради меня, შენი გულისა; пожалуйста, ამის გულისათვის, поэтому, გული მეპარება, მეთანდრება, ე. ი. გული მიდის, дѣлается со мною дурно.

**გულიანად**, ზზ. სრულის გულით, душевно, отъ души, -ჭამა, ѣсть съ аппетитомъ, -ძილი, спать крѣпко, დაერ. 20.

**გულიბრი**, ს. მცენ. болюсъ, ნ. ჩ.

**გულისპირი**, ს. გულის პირი, განხმულება, отверстіе сердца.

**გულის-ზიდება**, отрыжка, рвота, ნ. ზიდება.

**გულითადი**, ზედ. ერთგული, მისანდო, вѣрный, преданный, ვჰპოვე კაცი გულითადი ჩემი, я нашелъ человѣка по сердцу, გულითადი მეგობარი, искренній другъ, **გულითადობა**, ს. ერთგულობა, усердіе, искренность, ქილ. 656.

**გულიო**, ს. მფრინვ. მომცრო ველური ტრედი, птенецъ дикаго голубя.

**გულისაბა**, ს. მცენ. ჟულაბვარდა, დილის-ვარდა, ფერაფერა, ფერაია, бородка царская, ბუნ. ლ.

**გულისად**, ზზ. გულითად, отъ души, -ეზმა, охотно вступить въ бой, რუსუდ. 609. [хоть.

**გულის სათქმელი**, ს. სურვილი, пожеланіе; по-

**გულის ამოსკვნა, გულის ამოჯდომა** (გულს ამოვისკვნი, გული ამომიჯდება), ზ. უ. ამოხვინხვით ვსტირ, захлипаться, рыдать.

**გულის არევა**, ს. ზიდება, тошнота, (გული მერევა), ზ. უ. გული მაზიდებს, тошнить.

**გულის-აყრა** (ვიყრი), ზ. მ. გულს გამოვიცვლი, разлюбить.

**გულის გადაღლევა** (გული გადამელევა), ზ. უ. გული შემიწუხდება, მომეწყინება; скучать, сокрушаться.

**გულის გამოცვლა** (ვიცვლი), ზ. მ. გულს ავიყრი, разлюбить, (ვუ), ზ. მ. გარე მივაქცევ, გარდავაქცევ, გარდავჰზირავ, отвращать, отклонять.

**გულის განსაწყო**, ზედ. გულის სასიამოვნო, пріятный, ქილ. 72.

**გულის დადება**, სს. კმაყოფილება; იმედი, დარწმუნება, удовольствіе; надежда, увѣренность, ვეფხ. 777, (-დავუდებ), ზ. მ. კმაყოფილ ვჰყოფ, იმედს მივსცემ, განვამხნობ, დავამშვიდებ, ვეფხ. 584; удовольствовать; обнадежить, ободрять; успокоить, ვისრ. 16, 30; (გულს დავიდებ), ზ. მიჩ. მოვიგულებ, გულში ჩავიდებ; задумать, ლუკ. 1—66; მარკ. 6—19, დანი. 1—8, (გულს დავდებ), ზ. მ. დავრწმუნდები, დავმშვიდდები, увѣриться; успокоиться; გულის დასადებლად, въ удовольствіе, ქილ. 348.

**გულის დაკლება**, სს. მომდურება, 1 ქართლ. 398; გულკლებით შევიქენით, остались недовольны; (ვა), ზ. მ. ვაწყენ, მოვამდურებ, обижать, (გული დამაკლდება), ზ. ვლ. მეწყინება, обижаться.

**გულის დამდები**, ს. ნუგეშის მცემელი, утѣшитель.

**გულის დამძიმება** (ვა), ზ. მ. კუჭს დავამძიმებ საჭმლით, отягощать желудокъ, (მიმძიმდება), ზ. ვლ. კუჭი დამიმძიმდება, отягощается желудокъ.

**გულის დაპყრობა** (დავა), დავჰფიქრდები რაზედმე, углубляться.

**გულის დაძმარება** (გულს დამიძმარავს), ზ. მიჩ. გულს ვაზიდებ, причинять отрыжку.

**გულის დაჯერება** (ვა), ზ. მ. გულს დავარწმუნებ, увѣриться, **გულის დაჯერებინება** (ვა), обнадежить, увѣрить, დავარწმუნებ, ყარამ. 401.

**გულისდგენა** (ვი), ზ. მ. გულს ვიმხნევ, воодушевляться, 1 ქართლ. 430.

**გულისდება**, ნ. გულის-დადება, რუსუდ. 479.

**გულის-ზიდვა** (-მაზიდებს), ზ. მიჩ. გული მერევა, тошнить.

**გულის-ზრახვა**, ს. ფიქრი, გულში ლაპარაკი, мысль, дума, ლუკ. 24 — 38; საქმ. 10 — 19, 1 კორ. 4—5.

**გულის-თანადრება** (მეთანდრება). ზ. მ. მენანება, გული მეწვის, გული მელევა; გული მერევა; мнѣ жаль; тошнитъ меня.

**გულის-თქმა**, სს. გულით-ნდომა, სურვილი; ფიქრი, желаніе, хотѣніе, прихоть; мысль; дума; დაბად. 49—6; დანიელ. 13 — 11; ვეფხ. 803; ძლიერი სურვილი რისამე, похоть, плотское вожделѣніе, страсть, იაკობ. 1—15; ლევიტ. 15—29, любовь, მოსეს ხმ. 1; საქმ. 20—33; (გული მითქვამს), მსურს; желать, хотѣть, რომაელ. 13—9;

2 სჯული. 5 — 21; გამოსლ. 20 — 17; იერემ. 17—16; 1 ქართლ. 70; რუსუდ. 407; გულის თქმის მოყვარე, გულის მთქმელი, ავხორცი, похотливый, сластолюбивый, 2 ტიმოთ. 3—4; 1 კორ. 10—7; გული ეტყვის, желаетъ, 1 ტიმოთ. 3—1.

**გულის-კლება** (გულს მაკლია), ზ. მიმ. კმაყოფილი არა ვარ, я недоволенъ, -ვაკლებ, огорчать.

**გულის-კოვზი**, ს. ნ. გული; გულის მოგება ნ. გული.

**გულის-ლევა**, ნ. გულის-გალალევა.

**გულის-მოსაფხანი**, ზედ. успокоительный.

**გულის-მოტაცება** (გულს-მოვჰხტაცებ), ზ. მ. восхитить.

**გულის-მოწყდომა** (გული მოსწყდება), сердце у него надрывается.

**გულის-მსიტყველი**, ზედ. მჰაზრველი помышляющій, იეზეკ. 11—2; მარკ. 2—111, **გულის-მსიტყველობა**, ს. ჰაზრი, помыслъ, дума, მარკ. 1—88; ლოღ § 2.

**გულის-ნათქვამი**, ს. ჰაზრი, мысль, ქილ. 564.

**გულის-ნდომა**, სხ. გულის თქმა, желаніе; страсть, (გულით მინდა), მსურს, хотѣть, желать.

**გულის ნება**, ს. გულის წადილი, желаніе, ვეფხ. 212; ვისრ. 16, 18. 41.

**გულის-პასუხი**, ს. ფიქრი, мысль, дума, ვეფხ. 13, განმ. თ.; ვისრ. 35; 2 ქართლ. 563, სხვის გულის პასუხს ვერ მიხუდები, чужой мысли не поймешь,

**გულის-საბა**, ს. მცენ. ფერაფერა; ночная красавица, ერ. ლ.

**გულის-სადებლად**, ზზ. სანუგეშოდ, для утѣшенія, для успокоенія, 1 ქართლ. 62.

**გულის-სათქმელი**, ს. გულით ნდომა, ძრიელი სურვილი რისამე, желаніе, страсть, ისაი. 32—14; იგავ 1—22; დან. 9—23; იერემ. 12—10; დავით. 18—10, 1 ქართლ. 325, ტიმოთ. 141.

**გულის-სიტყვა**, სხ. გულის ზრახვა, გულის პასუხი, мысль, дума, воображеніе; ისუ ზირ. 43—25; ისაი. 66—18; ქილ. 286; (გულს-ვჰსიტყვავ), ზ. უ. ვჰფიქრობ, ვაზრობ; ვჰგრძნობ, помышлять, думать; мудрствовать; 1 ქართლ. 418; 258; ისაი. 43—18; მარკ. 5—2.

**გულის-სიმმრე**, ს. გულის რევა, тошнота.

**გულისობა**, ს. ჯავრობა, гнѣвъ, დარეჯ. 72.

**გულის-პირი**, ს. ტანისამოსი გულზედ ქობა მიკერებული, გულის დასაფარებელი, нагрудникъ, женская манишка.

**გულის-პოვნა**, ს. თანა გრძნობა, სიყვარული, сочувствіе, любовь, ვისრ. 53.

**გულისპყრობა** (ვი), ზ. მ. გულს დავიჭერ, დავიმონებ, удержать, покорить сердце, страсти разсудку.

**გულისრევა**, ს. გულის ზიდება, тошнота, (გული მერევა), გულს მაზიდებს, тошнить.

**გულ-სრულება**, სხ. სათნო ყოფა, სიამოვნება, угожденіе, (გულს-ვუსრულებ), ზ. მ. ვაამებ, ვასიამოვნებ; угождать, (ვი), ზ. მ. ავივსრულებ გულის წადილსა, удовольствоваться, удовлетворить себя.

**გულის-ტკენა** (ვა), ზ. მ. ვაწყენ, შევაწუხებ, გულს დავაკლებ, огорчать, досаждать, (გული მტკივა, -მეტკინება), ზ. მიმ. მეწყინება, გული მელმის, сожалѣть, огорчаться.

**გულის-ტკივილი**, ს. გულის ლმობიერება; ანგარება; ალ. 169; сердечная боль; корысть.

**გულის ფეთქა, გულის ფრიალი**, ს. გულისცემა, біеніе сердца, გული უფეთქს, у него сердце бьется.

**გულის-ფიცარი**, ს. მკერდის ძვალი, грудная кость, ქილ. 351.

**გულის-ფხანება**, ს. გულის ამება, удовольствіе, გულის მოსაფხანებლად, въ удовольствіе, ვეფხ. 1105.

**გულისყრა**, სხ. გულის წუხილი, გულის შემოყრა, დაბნედა, обморокъ, (გულს მეყრება), ზ. უ. გული მიწუხს, დავბნდები, впадать въ обморокъ, лишаться сознанія, чувства, обмирать.

**გულის-ყური**, ს. ძალი მიხლომისა და დახსოვნისა, ნიჭი, ნიჭიერება, გერგილი, вниманіе; способность, дарованіе; გულის-ყურის გავლენა, ან დაღევნება, обратить вниманіе, სამ. ვახტ. 143; **გულის-ყურიანი**, ნიჭიერი, გერგილიანი; ყურად მღებელი, способный, внимательный.

**გულის-შემატკივარი**, ზედ. მლმობელი, მზრუნველი, сердобольный.

**გული-შამამა**, ს. ერთგვარი ნესვი ერის. ლ.

**გულის-შეტკენა** (გული შემტკივა), сочувствовать, რ. ქ. ლ.

**გულის-შეწუხება**, ს. გულის შემოყრა, обморокъ, (გული შემიწუხდება), ზ. უ. გული გადამელევა, გული დამელევა, терять сознаніе, чувство.

**გულის - შეჯერება** (ვა), ზ. მ. გულს-დავარწმუნებ, დავაჯერებ, увѣриться, 2 ქართლ. 554.

**გულის-ძგერა**, ს. გული მიძგერს, сердце бьется.

**გულის-ძვალი**, ს. გულის ფიცარი, მკერდი, грудная кость.

**გულის-წადილი**, ს. გულის-ნდომა, გულის თქმა, სურვილი, сердечное желаніе, ვეფხ. 690; 698.

**გულის-წაღება** (ვუ), ზ. მ. მოვხტაცებ, წავუღებ გულსა, восхищать, очаровывать, ვისრ. 116; 25 ვ. გულის-წამღები, -ბელი, очарователь.

**გულის-წასვლა** (გული წამივა), ზ. ვ. გული მელევა, обмирать.

**გულის-წვა** (გული მეწვის), ზ. ვ. ვჰწუხ, тужить, горевать.

**გულისწვევა** (ვა), ზ. მ. приглашать себя, ალექ. 3.

**გულის-წუხილი**, ს. მწუხარება, ნაღველი; გულის შემოყრა, დაბნედა, грусть, тоска, печаль; теряніе сознанія, чувства, (-მიწუხს), ზ. ვ. ვმწუხარებ, ვნაღვლობ; გულს მეყრება, грустить, печалиться; терять сознаніе, обмирать.

**გულის-წყრომა**, ს. რისხვა, гнѣвъ, ярость.

**გულის-ჭერა** (გული მიჭერს), ზ. ვ. გული შეიწრებული მაქვს, щемитъ сердце, ქიმ. 136.

**გულის-ჭიდილი**, ს. გულის რევა, тошнота.

**გულის-ჭირი**, ს. გულის წუხილი, тоска.

**გულისხმა**, ს. გონი, გონება, ჭკუა, разумъ, понятіе, способность, გულის ხმას მოსვლა, ზ. უ. მიხლომა, გაგება, уразумѣть, понять, გულის ხმის ყოფა, სხ. გაგება, уразумѣніе; მეტაფ. § 19, ბარუქ. 3—12; ისაი. 53—11, (გულის ხმას ვჰყოფ),

ზ. მ. გავიგებ, ვჰსცნობ, разумѣть, понять, ისაი. 52 — 15; მოვსაზრავ, განვსჯი, соображать, 1 ქართლ. 299; 2 ქართლ. 288; (გულის ხმა ვიყოფები), ზ. ვ. შევინიშნები, замѣчаться, примѣчаться, вникать, ხრონოლოღ. ბროს. 26; გულის ხმა მიყო მე, ე. ი. შემაგონა, вразумилъ меня, **გულის ხმის მყოფელი**, ზედ. ყურად მღებელი, გამგონი, внимательный, სამ. ვახტ. 204; **გულის ხმის საყოფელი**, достойный вниманія, понятный, **გული ხმობა**, ს. სიბრძნე; мудрость, 1 ქართლ. 343; **გულის ხმიერება**, ს. შეგნება, გაგება, смѣтливость, благоразуміе; глубокомысліе, დაბად. 40—18; ნიჭი, მადლი, даръ, дарованіе, способность; **გულის ხმიერი**, ზედ. გამგონი, გულის-ყურიანი, ჭკვიანი, მეცნიერი, благоразумный, смѣтливый, умный; **გულისხმება** (ვიგულისვიხმებ), ზ. მ. გავიგებ, შევიმეცნებ; уразумѣть, понять; ლოღ. 66; ფიზიკ. 125, вникать, (ვიგულისხმები), ზ. ვ. გავიგები, შევიმეცნები, разумѣваться, пониматься, ფიზიკ. 125, подразумѣваться.

**გულის-წადილი**, ს. სურვილი, желаніе, цѣль, გულის ჰაზრი, мнѣніе.

**გულისჯვარი**, ს. наперсный крестъ.

**გულ-კეთილი**, ზედ. კაი გულისა, добродушный, -ლობა, ს. კაი გულის ქონება, добродушіе.

**გულდებული**, ზედ. დარწმუნებული, увѣренный.

**გულვება** (ვიგულვებ), ნ. გულება; გულ-კლება, ნ. გულის დაკლება.

**გულკლებული**, ზედ. არ კმაყოფილი, მომდურავი, недовольный.

**გულ-კოდილობა**, ს. გულის დაკოდილობა, გულის-წყლულობა, уязвленное сердце, ქილ. 669.

**გულ-მაგარი**, ზედ. მტკიცე, შეურყეველი, твердый, непоколебимый, ქილ. 551; დარეჯ. 2 — 132, რუსუდ. 462, **გულ-მაგრობა**, ს. შეურყევლობა, სიმტკიცე გულისა, твердость, непоколебимость, ვეფხ. 528, ვისრ. 45.

**გულ-მავიწყი**, ზედ. მალე დამვიწყებელი, забывчивый, **-წყობა**, ს. მალე დამვიწყებლობა, забывчивость.

**გულ-მანკიერი, გულ-მანკი**, ზედ. გულ-ძვირი, ძვირის მხსენებელი, злопамятный, კაცია 39; ბიწიერი, порочный, ვისრ. 116.

**გულ-მართალი**, ზედ. გულ-წრფელი, ალალ მართალი, უზაკველი, чистосердечный, სამ. სომხ. 393; **გულ-მართლად**, ზზ. უზაკველად, чистосердечно, ვეფხ. 421, დარეჯ. 135, 2 ქართლ. 289; **გულ-მართლობა**, ს. უმანკოება, чистосердечность.

**გულ-მარიხიანი**, ზედ. გულ-მხიარული, веселый, ვეფხ. 835.

**გულ-მაღალი**, ზედ. მზვაობარი, ქედ-მაღალი, ზვავი, гордый, **გულ-მაღლობა**, ამაყობა, ამპარტავნობა, гордость, высокомѣріе; ვეფხ. 107.

**გულ-მდუღარე**, ზედ. მწუხარე, скорбный, печальный, ვეფხ. 86, 92, 198, 229; -ცრემლი, горькія слезы.

**გულ-მეძგარი**, ზედ. შურის მეძიებელი, мститель, მოსეს. სამ. 18.

**გულ-მესისხლე**, ს. შურის მეძიებელი, мститель, რუსუდ. 291, 473; ქილ. 403.

**გულ-მილეული**, ზედ. сокрушенный сердцемъ; -ულობა, сокрушеніе сердца, ივერია.

**გულ-მკვდარი**, ზედ. убитый, огорченный.

**გულ-მოკლული**, ზედ. გულ-წყლული, огорченный, убитый, ვეფხ. 42, 884.

**გულ-მოტკინარი**, ზედ. გულის შემტკივარი, сердобольный, ტიმოთ. 102.

**გულ-მოუდრეკელი**, ზედ. მტკიცე, შეურყეველი, непоколебимый, რუსუდ. 654.

**გულ-მოწყალე**, ზედ. შემწყნარებელი, მოწყლე, სიბრალულიანი, милосердый, **-წყალეობა**, ს. სიბრალული, милосердіе, ალბ. 40.

**გულ-მტკივნეული**, ზედ. გულ-მოტკივარი, сердобольный; огорченный, ნაწყენი, 1 ქართლ. 413; შეწუხებული, მწუხარე, огорченный, სიბრ. 44; **გულ-მტკივნეულება**, ს. გულის მოტკივარობა, соболѣзнованіе, сожалѣніе.

**გულ-მუცელი**, ს. შიგანური, внутренности, гусакъ.

**გულ-მყარად**, ზზ. გულმტკიცედ, твердо, 1 ქართლ. 229, **გულ-მყარობა**, ს. გულ-მტკიცობა, твердость характера, მართ. 2—161.

**გულ-მყოვრად**, ზედ. გულ-მტკიცედ, твердо, непоколебимо, დარეჯ. 10, 2—138.

**გულ-მძიმე**, ზედ. გულ-ნაკლული, недовольный, угрюмый, ვისრ. 167; ალექ. 46; მოწყენილი, დაღრეჯილი, угрюмый, грустный, **გულ-მძიმეობა**, ს. გულ-ნაკლულობა, неудовольствіе, მარტ. 1—47.

**გულ-მძლავრი**, ზედ. ამპარტავანი, гордый, **გულ-მძლავრობა**, гордость, ვისრ. 18.

**გულ-მწუხარე**, ზედ. მწუხარე, ურვეული, печальный, 2 ქართლ. 532.

**გულ-მწყრალი**, ზედ. გარისხებული, сердитый, **გულ-მწყრალობა**, ს. злость, ტიმოთ. 1—7.

**გულ-მხეცი**, ზედ. მძვინვარე, სასტიკი, свирѣпый.

**გულ-მხურვალე**, ზედ. გულს-მოდგინე, ревностный; усердный, სამ. ვ. 204; ვისრ. 136.

**გულ-ნაზუქი**, ზედ. ნაზი, ფრიად მგრძნობელი, нѣжный, ვისრ. 8.

**გულ-ნაკლული**, ზედ. მომდურავი, არ კმაყოფილი, недовольный, **გულ-ნაკლულობა**, ს. მომდურავობა, სამდურავი, გულ-ძვირობა, неудовольствіе.

**გულ-ნაღმობარი**, ზედ. გულ-წყენილი, огорченный; ვეფხ. 243.

**გულ-ნატკენი**, ზედ. огорченный.

**გულ-ნახუთავი**, ზედ. გულ-შეკრული სიმწუხარით, огорченный, ჩახრ. 42.

**გულ-ნაღვლიანი**, ზედ. მწუხარე, ურვეული, печальный, ქილ. 408.

**გულ-ნებიერი**, ზედ. ნაზი, ნარნარი, გულ-ჩჩვილი, нѣжный, ქილ. 289; -რად, самодовольно, ქილ. 666.

**გულობა**, ს. შუაგულობა, средина, სეილ. 38, (ვჰ), ზ. მ. გულს-დავიდებ, დავაპირებ; მოველი, думать, предполагать; ожидать, ქილ. 169, 296, 341.

**გულოვანი**, ზედ. გულადი, მხნე, ახოვანი, храбрый, неустрашимый, გულოვნობა, ს. უშიშრობა, მხნეო-

ბა, храбрость, присутствіе духа, (ვჰ), ზ. მ. ვმხნეობ, храбриться, хранить присутствіе духа, ვისრ. 66, 70, 79; 176, 187; ვეფხ. 18; **გულოვნება** (ვა), ზ. მ. განვამხნევ, воодушевлять.

**გულ-პილწი**, ზედ. გარისხებული, გაგულისებული, злой, сердитый, **გულ-პილწობა**, სხ. რისხვა, гнѣвъ; (ვჰ). ზ. უ. ვჰსჯავრობ, განვრისხდები, гнѣваться, сердиться, бѣсноваться.

**გულ-სადაგი**, ზედ. გულით-წრფელი, მართალი, чистосердечный, ვეფხ. 662.

**გულსავსე**, ზედ. მადლიერი, არა მქონებელი გულნაკლულობისა, довольны, ცნობილი ნამდვილად, გულ-დაჯერებით, увѣренный; извѣстный, достовѣрный, ანდრ. 4; 1; ევთვიმ. ცხ. 3, ქართლ. 364; მარც. 1—204; საქმეთა თვის გულსავსე ქმნილთა ჩვენ შორის, происшествія, извѣстныя между нами, ლუკ. 1—2, **გულ-სავსება**, ს. კმაყოფილება, удовольствіе, полнота, კოლ. 2—2; ებრ. 6—11.

**გულს-დგენა** (ვი), ზ. უ. ვერთგულობ, ვუერთგულებ, усердствовать, 1 ქართლ. 317.

**გულს-დება** (გულს-მედვა), ზ. უ. გულში მქონდა, ვჰფიქრობდი, думать, предполагать.

**გულს-დადება** (გულს-დავიდებ), ზ. მ. დავაპირებ, მოვინდომებ, გულიდამ ამოვიღებ, захотѣть, предположить.

**გულს-დაძმარვა**, (ვჰ), ზ. მ. მეცს გაძღომისაგან მჟავე ბალღამი მომოვა საყლაპავში, отъ сильнаго насыщенія чувствовать въ горлѣ отрыжку.

**გულზიდება** (გულზედ მაზიდებს), ზ. უ. გული მერევა, тошнить.

**გულს-მოდგინე**, ზედ. მომჭირნე, მოსწრაფე, მეცადინე, усердный, старательный, ревностный, **გულს-მოდგინება**, ს. მომჭირნეობა, მეცადინობა, მოსწრაფება, усердіе, ревность, (ვიგულმოდგინებ), ზ. მ. ვმეცადინობ, усердствовать, მარკ. 14—38; სამ. ვახც. 204; მაცთ. 26—42; გუჯ. 6; საქმ. 24—10; მარც. 2—142.

**გულს-მოყვანა** (ვი), ზ. უ. გავაგულისებ, გავაჯავრებ, сердить, злить.

**გულს-ნადები**, ს. ჰაზრი, ფიქრი გულში შენახული, скрытная мысль.

**გულ-სრული**, ზედ. კმაყოფილი, довольный, **გულ-სრულობა**, კმაყოფილება, удовольствіе, ვისრ. 44; მურავ. 45.

**გულპყრობილი**, ზედ. შეურყეველი; დარწმუნებული, непоколебимый, твердый; увѣрендый, **გულპყრობილობა, გულპყრობა**, ს. სიმცკიცე, შეურყეველობა, твердость, 2 ქართლ. 105; საბ. ლ. 1 ქართლ. 384.

**გულსხმება** (ვიგულისხმებ), ზ. მ. გავიგებ, понять, რუსუდ. ქარ. ლ.

**გულ-სწორობა**, ს. გულ-წრფელობა, ალალ-მართლობა, простосердечіе.

**გულჭიდება**, ს. გულისრევა ძლიერი, рвота.

**გულტკბილობა**, ს. კაი გულობა, добродушіе.

**გულუშიშრად**, ზზ. შემართებით, შეუშინებლად, неустрашимо.

**გულუხვი**, ზედ. უხვი გულითა, щедрый, **გულუხვობა**, щедрость.

**გულფილწი, -წობა**; ნ. გულპილწი, გულპილწობა.

**გულფილტვი**, ს. გული და ფილტვი საკლავისა, ливеръ, დასტულ. 239.

**გულფირტვი**, ს. მცენ. სალბი, шалфей, ბუნ. ლ. საბ. ლ.

**გულფიქალი**, ზედ. გულმაგარი, твердый (характеръ). ვეფხ. 1516.

**გულ-ფიცხელი**, ზედ. უწყალო, შეუბრალებელი, გულპილწი, злой, жестокосердый, გულფიცხელობა, ს. უწყალობა, გულპილწობა, жестокосердіе, მარკ. 10—5; მარც. 1—185.

**გულ-ფლიდობა**, ს. უნამუსობა, подлость.

**გულქანდი, გულქანი, გულქანდებული, გულქანდავებული**, ზედ. ჩაფერადებული ქანდით ან ვარაყით, позолоченный, ციმოთ. 47.

**გულქვა**, ზედ. უწყალო, ულმობელი, жестокосердый, ქილ. 551, **გულქვაობა**, ს. უწყალობა, ულმობელობა, жестокосердіе, სომხ. 165.

**გულ-ღვიძლი**, ს. გული და ღვიძლი საკლავისა; ливеръ.

**გულ-ყანდი**, ს. მურაბა, варенье, სამზ. 126.

**გულქო**, ს. ქორის მახე კისერზედ გადასაცმელი, აშრიალო, сѣть для ловли ястребовъ, ქილ. 69.

**გულყრა, -შემოყრა** (-მეყრება), ზ. უ. ჟამად შევბნდები, გული მიწუხდება, падать въ обморокъ.

**გულშემატკივარი**, ზედ. მზრუნველი, сердобольный.

**გულშემოყრილი**, სეილ. 76, безъ чувствъ лежащій.

**გულშეუდრეკელი**, ზედ. непреклонный, храбрый.

**გულჩახული**, ზედ. შეწუხებული, скорбящій.

**გულში ჩაფიქრება** (ვი), ზ. უ. დავიღრმები ფიქრში, задуматься.

**გულ-ჩვილი**, ზედ. თანამლმობი, чувствительный, мягкосердный, **გულ-ჩვილობა**, ს. თანამლმობელობა, мягкосердіе, чувствительность, ჩონგ. 141.

**გულ-ჩქარი**, ზედ. მოსწრაფე, ჩქარი გულითა, торопливый, გულ-ჩქარობა, ს. მოსწრაფება, სიჩქარე, торопливость, ქილ. 627.

**გულ-ციცხლობა**, ს. სიფიცხე გულისა, вспыльчивость, სომხ. საშ. 255.

**გულცივი**, ზედ. გულგრილი, хладнокровный.

**გულცხარი**, ზედ. ფიცხი, вспыльчивый.

**გულძვირი**, ზედ. გულნაკლული, მომდურავი, недовольный, ქილ. 220; **გულძვირობა**, ს. გულნაკლულობა, неудовольствіе, რუსუდ. 911, 753; გულ-ვჰხძვირობ), ზ. უ. ვემდურები, негодовать.

**გულწითელა**, ს. მფრინ. снигирь, იოანე ბატონ. ლ.

**გულწმინდა**, ზედ. გულწრფელი; გუნება კეთილი, чистосердечный, სომხ. 151.

**გულწრფელი**, ზედ. გულ-წმინდა, ალალ მართალი, чистосердечный, **გულ-წრფელობა**, ს. ალალ-მართლობა, чистосердечіе.

**გულწყლული**, ზედ. გულ-ნაკოდი, ნაწყენი, განმწარებული, огорченный, убитый, ვისრ. 15, 30.

**გულხელდაკრეფილი**, ზედ. скрестившій на груди руки; печальный, კაცია 36, ჩონგ. 36.

**გულხმება** (ვიგულხმებ), ნ. გულისხმა (ვიგულისხმებ).

**გულხმიერად**, ზზ. მღვიძარედ, бодро, ვეფხ. 1407.

**გულხსნილი**, ზედ. ალალ-მართალი, გულგახსნილი, სიბრ. 166, открытая душа.

**გულწყნარად**, ზზ. სიმშვიდით; спокойно.

**გულჯავრობა**, ს. მწყრალობა, гнѣвъ, ვისრ. 94.

**გუმაზარი**, ს. ნ. გომაზარი.

**გუმანი** (სპარ.), ს. იჭვი, ჴაზრის მიცანა ვისზედმე საიჭვოს საქმეში, подозрѣніе, გუმანი მიადგება, на него падаетъ подозрѣніе, მარც. 2—142.

**გუმბათი**, (სპარს.), ს. კამარა მაღალი და მრგვალი, შეკრული ეკკლესიაზედ, куполъ, **-ცისა**, небесный сводъ, რუსუდ. 162.

**გუმბრა**, ს. მცენ. გვიმბრა, გვიმარა, იფხლი, ჩადუნა, папоротникъ, ბუნ. ლ. ერის. ბუნ. ლ.

**გუმიზი**, ს. გომიზი ნახე.

**გუნგურმაზი**, (თათრ.), ს. ნაწილი ხორცისა, толстый край; გაზეთ. კავკ. 1822 წ. № 43.

**გუნდა**, ს. კრკოს მსგავსი ხილი, მუხის ხისა, ხმარებული მელნის გამოსახდელად და სხვად საღებავად, чернильные орѣхи.

**გუნდა** (სომხ.), ს. დაგუნდავებული ან დასორსალებული რამ, ან პურისკუცი, комъ, комокъ, гомола, თოვლის გუნდა, комъ снѣгу, გუნდ-გუნდა, комковатый, პურის გუნდა, комокъ тѣста, **გუნდავაცი**, ს. მცენარეა; **გუნდავება** (ვა), ს. დავასორსალებ, რუსუდ. 434, валяться въ комокъ. **გუნდაობა**, ს. игра въ снѣжки; **გუნდავება** (ვა), ზ. მ. გუნდად დავასორსალებ, валять въ комокъ.

**გუნდა ქვა**, ს. შავი ქვა, марганецъ.

**გუნდი**, ს. ლეგიონი, ლაშქარი ექვსი ათასი; მფრინველთ ფარა, ჯოგი, легіонъ, отрядъ войска; сборище, толпа; стадо птицъ, 1 მეფეთ. 10—5; მატთ. 26—53; საქმ. 21—31, შავთ. 31, გუნდი ფუტკართა, рой пчелъ. **გუნდის თავი**, полководецъ, **გუნდგუნდად**, ზზ. толпами.

**გუნდრუკი** (სომხ.), ს. სუნნელი საკმელი, росной ладонъ, ѳиміамъ, მატთ. 2—11; გამოსლ. 30—34; ბუნ. ლ. პატრი ფილ. ლ.

**გუნება**, ს. მდაბ. გონება; შინაგანი მდგომარეობა სულისა, ვითარ სპარსთა ენითა ქეიფი, მაგალ: ჰკითხვენ: გუნებაზედ როგორა ხარ, მიუგებენ: კაი გუნებაზედ ვარ, ვერა ვარ გუნებაზედ; რუსუდ. 284; ქილ. 307; дума; расположеніе духа; გუნებაში მქონდა, я имѣлъ въ виду, გუნების გამოცვლა, измѣнить мнѣніе, მის გუნებაზედ ჰკიდია, зависитъ отъ его воли, სამ. ვახტ. 201; გუნება დაუმშვიდდა, успокоился духомъ, გორგ. 38; გუნებაში გავლ.ა, подумать, რუსუდ. 735; გუნება გამოუცვალა, онъ заставилъ измѣнить мнѣніе о комъ, გორგ. 199, ავი გუნება, нерасположеніе духа; ავ გუნებაზედ იყო, былъ въ дурномъ расположеніи духа, былъ не въ духѣ, გუნება მართლად ვერ მიენდო, отъ души не могъ на него положиться, 2 ქართლ. 377; თავის გუნებას ჩახედა და საგონებელი შექმნა, онъ подумалъ и впалъ въ раздуміе; რუსუდ. 759; მე ვთქვი გუნებაში, я подумалъ про себя, რუსუდ. 345; შეიგნა რომ მისი გუნებისა არ არის, узналъ, что онъ не раздѣляетъ его мнѣніе, რუსუდ. 339, **გუნება ნაქცევი**, ზედ. ორსული, беременная, გუნებაზედ მოსვლა, развеселиться; კაცია და გუნება, всякъ по своему.

**გუნი**, ს. სიყვითლის სენი, желтуха, ნ. გვინი.

**გუნჯუთი**, ს. მცენ. кунжутъ.

**გურდემლი**, ნ. გრდემლი; გუ̂რემა, ნ. გვრემა; გუ̂რინვა, ნ. გრგვინვა.

**გურზი** (სპარ.), ს. გოგუთი, კვერთხი, булава, жезлъ, რუსუდ. 220.

**გურიობა**, ს. მიდევნა გულის თქმათა, увлекаться страстями, რიცხვ. 32—13; სიბრძ. 4—12.

**გურიტი**, ნ. გვრიტი.

**გურკა**, ს. კურკა, ხილის გული, მაგალ. ატმისა, ქლიავისა და მისთანათა, косточка въ фруктахъ.

**გურტი**, ს. კვირტი, ვაზის კოკორი, почка виноградныхъ лозъ, ბუნ. ლ; საბ. ლ.

**გურუზის შუბი**, სეილ. 258, копье.

**გურუში**, ს. 40 ფარა, ან შაურნახევარი, курушъ, $7^1/_2$ коп.

**გუფთა** (სპარ.), ს. დაკეპილი ხორცი, დაგუნდავებული და ისე შემწვარი, котлета.

**გუშაგი** (სპარს.), ს. ციხის დარაჯა, მეციხოვნენი, гарнизонъ, ვეფხ. 1385, 1391.

**გუშაგობა** (ვჴ). ზ. უ. ვყარაულობ, ვდარაჯობ, караулить, стеречь, ვისრ. 107.

**გუში**, ს. კოდის ნაოთხალი, мѣра $22^1/_2$ ф. ნ. ჩ. ლ.

**გუშინ**, ზზ. წუხელის, წინადღეს, გავლილს დღეს, вчера, **გუშინწინ**, третьяго дня, გამოსლ. 5—7; 2 სჯული 19—4, 6, ებრ. 13—8; **გუშინდელი**, ზედ გავლილის დღისა, вчерашній, **გუშინწინდელი**, ზედ. განვლილის დღის წინათ, третьягодняшній, **გუშინდამდელი**, вечерешній

**გუჯარი** (არაბ.), ს. სიგელი ეკკლესიათა შეწირულობისა, жалованная грамота церквамъ и монастырямъ.

**გუჯასტა**, ს. კუშტაბანი, კაბის საკილოვე, петля, საბ. ლ.

**გძელება**, ნ. გრძელება.

**გძღარბი**, ს. ძღარბი, ежъ, 1 ქართლ. 319.

**გძუძი**, ს. პატარა ძღარბი, ежикъ.

## დ.

**დ**, მეოთხე ასო ქართულის ანბანისა, წოდებული დონად, რიცხვში დანიშნავს ოთხსა და ფულის ანგარიშში ნიშნითურთ დ̃ ოთხს თუმანს, ამ ასოთი იწყება ერთი ზედდადებული ზმნათა, რომელთა და; და რთული დამო: მაგალ. დაწერა, დადგმა; დამოკიდება, დამონება, დამოდინება და სხ.

**დ**, ლაერთვის ბოლოს სახელთა ან მარცო, ან სხვათა თანდებულთა თანა და ჰნიშნავს მოძრაობასა, მაგალ. წარვიდა მთად, ქალაქად; ავიდა იერუსალიმად; ვიდრე ნათესავადმდე, ცადმდე, ღრუბელთად მდე, ზღვად მდე, მდინარედ მდე; ამგვარადვე; დ ლაერთვის სახელთა პირთასა და ჰნიშნავს წოდების ან ხარისხის მიღებასა; მაგალ. ეკურთხა მეფედ, დაიდგინა მსაჯულად, შედგა ზერად და სხ.

**დ**, ლაერთვის ბოლოდ ზედ-შესრულთა სახელთა და შესცვლის მათ ზმნის ზედად, მაგალ: კეთილი, კეთილად; ბოროტ, ბოროტად, შავი, შავად, თეთრი, თეთრად; გარნა მდაბიურად ნაცვლად დ ხმარობენ თ; მაგალ. კარგად, კარგათ, ავად, ავათ, სწორედ, სწორეთ, ქარაგმიანნი ლექსნი: დ̃ბა, დიდება; დ̃ბლი, დიდებული.

**და**, კავშირი შეერთებითი, მაგალ. პეტრე და იოანე, კავშირი ესე განსარჩევლად სიტყვისაგან და დისა, დასა, დითა, იწერება რთულად და.

**და**, თანდ. ნახე დამ, დამო, დმი. მაგალ-მარიამისდა.

**და**, ს. ამ სახელით უწოდებენ ერთმანერთს ქალნი, შობილნი ერთის დედმამისაგან, ეგრეთვე ძმანი მათნი, сестра, ღვიძლი და, родная сестре, ნახევარ დანი, сводныя сестры, დისწული, сынъ сестры, племянникъ, მიდია, ე. ი. დად მითქვამს, ვეფხ. 1437; назвалъ сестрою, დასდებია, დობა უქმნია, ვეფხ. 1423; угождалъ ему какъ сестра.

**დაავკაცება** (ვა), ზ. მ. ავკაცად გავხდი, გავაბოროტებ, дѣлать злымъ, дурнымъ человѣкомъ.

**დაავლება** (ვა), ზ. მ. ფერფლად გარდავაქცევ, დავაფერფლებ, испепелить, (ვაავლდები), ზ. ვდ. დავფერფლდები; მოვუძლურდები, მოვიღალები; испепелиться, утомиться, изнемочь; დაავლდებიან (და არა დავალდებიან), ყურნი, ვეფხ. 28, уши вянутъ, გულსა სრულად დამიავლებ, ე. ი. გულს შემიწუხებ. ვისრ. 103, ты томишь меня, **დაავლებული**, მიმ. რუსუდ. 261.

**დაალფება** (ვა), ზ. მ. გავამჩატებ, მჩატებ შევიქს, дѣлать дряблымъ, ვისრ. 184.

**დაამბრულება** (ვა), ზ. მ. ამბრით შევჰმურავ, напитать амброю, ქილ. 12.

**დაამება** (ვა), ზ. მ. სიამოვნებას მივსცემ; დავუტკობ; დავუყუენებ ტკივილსა, дѣлать пріятнымъ; услаждать, тѣшить, доставлять удовольствіе; унять боль; ვეფხ. 1154; 1534; დავუამებ გულსა, успокоитѣ чье сердце, ვისრ. 165; (დავუამდები), ზ ვდ. ტკივილისათვის: დავსცხრები; о боли: униматься; (დავაამდები). утихнуть, ვისრ. 188; 186.

**დაამპარტავნება** (ვა), ზ. მ. გავაამაყებ. дѣлать гордымъ.

**დაარება** (ვა), ზ. მ. ვავლინებ, ვატარებ, заставить ходить, გარს დავუარებ, ე. ი. გარშემო ვუვლი, обходить кругомъ, შავთ. 12, (დავიარები), ზ. ვ. დავდივარ, ходить безпрерывно, ცეკო დაუარა, пошель въ присядку плясать.

**დაარსება**, ს. არსებად მოყვანა; დაფუძნება, осуществленіе; основаніе; (ვა), ზ. მ. არსებად მოვიყვან; დავაფუძნებ, осуществлять, призвать къ жизни; основывать, -ქვეყნისა, сотворить создать міръ, კავშ. 76, 366: გორგ. 240; დავრ. 104; (ვაარსდები), ზ. ვდ. არსებად მოვალ; დავფუძნები, осуществляться; созидаться, ჩახრუხ. 97.

**დააფრაკება** (დავააფრაკდები), ზ. ვდ. ფიცართათვის გავმრუდდები, скорбиться.

**დაახლება** (ვა), ზ. მ. გავაახლებ, возобновлять.

**დაახლოვება** (ვა). ზ. მ. მივაახლოვებ, приближать, (ვეახლოვები, ვუახლოვდები), ზ. ვდ. მივახლოვდები, приближаться, ვისრ. 31; 134. 142; რუსუდ. 634; მირ. 268.

**დააჯება** (ვეაჯები), ზ. თვ. ვსთხოვ რასმე ხვეწნით, просить о чемъ, გუჯ. 30.

**დაბა**, მრ. დაბნები, ს. დიდი სოფელი, село, деревня, საბ. ლ.

**დაბაასება** (დავებაასები), ზ. ვდ. დავეცილები, შეველაპარაკები, начинать спорить.

**დაბადება**, სხ. შექმნა, წარმოება; შობა: პირველი წიგნი მოსესი შექმნათა ან შესაქმისა; ან ძველისა და ახალის აღთქმის წიგნი; рожденіе, твореніе; книга бытія; библія; ვეფხ. 7; -მთოვარისა, нарожденіе луны, (ვჰ). ზ. მ. შევჰქმნი, ვჰსწარმოვებ, დასაბამს მივსცემ; ვშობ; творить, созидать; родить, მატთ. 19—4; ფსალ. 32—9, 15; ვეფხ. 728; (ვიბადები), ზ. ვ. შევიქმნები; ვიშობები, твориться, созидаться; родиться, მთვარე დაიბადა, мѣсяцъ народился, **დაბადებული დანაბადი**, მიმღ. сотворенный; творенье, ღვთის დანაბადი, созданный Богомъ, რა გაქვს ღვთის დანაბადი, что у тебя изъ даровъ Божіихъ, **დაბადებულება, -ლობა**, творенье, рожденіе; (დავუბადები ვარ), онъ создалъ меня, 2 ქართლ. 319; ვისრ. 106, 88; რუსუდ. 536; (დავებადები), ვეყოლები, родиться, მარკ. 2—25; გამოცხ. 4—11; 1 ქართ. 284.

**დაბავრა**, ნ. დაბურვა; ისაი. 45—18.

**დაბალთვა** (ვჰ). ზ. მ. დავსერავ, დავსჭრი, დავჰკოდ; დავჰხოც. насѣкать, парубать; изрубить, ქილ. 9, 460, 2 ქართლ. 324, 519; -ჭანგითა, изранить ногтями. ქილ. 565.

**დაბალი**, ზედ. არ მაღალი; მდაბალი, არ ჩინებული; მდარე, კნინი; низкій, невысокій; низменный; малоцѣнный; незнатный. ტანა დაბალი, человѣкъ не высокаго роста; დაბალი ადგილები, низменныя мѣста, დაბალი ფასის სავაჭრო, товаръ низкой цѣны, დაბალი ვაჭარი, купчишка, торгашъ; დაბალი ხმა, басъ; დაბალი ლობე, მდაბ. შენი დაბალი ლობე არა ვარ, я не ребенокъ, не подчиненъ тебѣ, დაბალი კაცის შვილი, сынъ незнатнаго, დასტულ. 112; ქილ. 168; დაბალი ცხვირი, 1 ქართლ. 343; небольшой и вздернутый носъ.

**დაბალითება** (ვა), ზ. მ. დავაშოშმანებ, унять, успокоить, ნ. დაბალთვა.

**დაბამბა** (ვჰ), ზ. მ. ბამბას დავუდებ, класть на вату.

**დაბანა, დაბანვა**, სზ. умовеніе, (ვჰ), ზ. მ. განვაბან, განვრეცხ ტანსა; мыть кого, (ვი), ზ. მიჩ. განვიბან, мыться, **დასაბანი**, умывальный, **დამბანი**, баньщикъ, **დაბანინება** (ვა), ზ. სხ. подать умыться, ვისრ. 84; სიბრ. 132; რუსუდ. 528; (დავებანინები), ზ. სხ. თვ. умыться, выкупаться.

**დაბანაკება** (ვა), ზ. მ. დავადგენ ლაშქარს ერთს

ადგილი, расположить войско станомъ, (ვი), ზ. მიჩ. ერთს ადგილს დავსდგები ბანაკად, расположиться лагеремъ, რიცხვ 33—43; გამოსლ. 15—27; დავით. 33—7; **დაბანაკებული**, მიმ. გამოსლ. 14—9.

**დაბანგება** (ვა), ზ. მ. ბანგს შევასმევ, опаивать опiумомъ.

**დაბაჟვა** (ვჰ საქონელსა), ზ. მ. ბაჟს გარდავიხდი, оплачивать пошлиной.

**დაბარბაცება** (ვჰ), ზ უ. ვცორცმანებ, идя шататься, საბ. ლ. (ვი), зашататься.

**დაბარგება** (ვი), ზ. მ. ბარგს ჩამოვხდი დასასვენებლად, снять ношу, остановиться, ქილ. 303.

**დაბარება**, ზზ. требованiе; выписка то́варовъ, журнала, (ვი), ზ. მ. ბძანებით ან თხოვნით სხვაგნიდამ მოვაყვანინებ ვისმე ან მოვატანინებ რასმე; вытребовать, выписать, დამიბარებ, требуешь меня къ себѣ, (ვა), ზ. მ. პირად შევუთვლი რასმე სხვასა, наказывать, поручать, сказать кому что, (ვბარდები), ზ. ვდ. პირად შევეთვლები. наказывается, приказывается сказать кому что, სამ. ვ. 177; **დაბარებული**, მიმ. -სჯული, положительный законъ, საბ. ბერძნ. 369; რუსული თარგმანი 366.

**დაბარვა** (ვჰ), ზ. მ. ბარით გარდავსთხრი მიწას, копать, рыть заступомъ, დაბარვინება, (ვა), ზ. სხ. ბარით გარდავათხრევინებ მიწას, заставить рыть землю.

**დაბარჯვა** (ვჰ), ზ. მ. ხელთ ვიგდებ, დავიჭერ, захватить.

**დაბარჯვება** (ვა), ზ. მ. დავაჩლუნგებ; დავაგვიანებ, притупить, замедлить, საბ. ლ.

**დაბასტავი**, **დაბასტო**, ს. ტაბასტო, ლები, синякъ, ტაბასტო, დაბადებაში ხნარცვად ჰსწერია, საბ. ლ.

**დაბასტუნება** (ვა), ზ. უ. ფეხების ბაკუნი, топать ногами.

**დაბატონება**, ნ. გაბატონება.

**დაბაღი** (არაბ.), ს. მეპრატაკე, кожевникъ.

**დაბაღხანა**, ს. ტყავის მოსაქნელი ადგილი, кожевенный заводъ.

**დაბაყლება** (ვა მუწუკსა), ზ. მ. მოვამწიფებ მუწუკსა ბაყლის სადენლად, разгнаивать, способствовать къ нагноикѣ, (დავბაყლდები), ზ. ვდ. მოვმწიფდები (მუწუკი), нагнаиваться, საბ. ლ.

**დაბაცბაცება** (ვჰ), ზ. უ. ვჰტორტმანებ, шататься.

**დაბდაბი**, **დაბდაფი**, ს. დაფი, დაფდაფი, барабанъ, ვეფხ. 714, 1408.

**დაბდღვენა** (ვი), ზ. უ. ნ. დაბრდღვნა.

**დაბებგვა** (ვი), ზ. მ. დავიჟეჟავ, прищемить, придавить, ბუნ. ლ.

**დაბებკა** (ვჰ), ზ. მ. დავაკონკებ, დავაძონძებ. заплатить; вставить заплатку, **დაბებკილი ძონძი**, платье въ заплаткахъ.

**დაბებრება**, ნ. დაბერება კაცია 34.

**დაბეგვა** (ვჰ), ზ. მ. მივბეგავ, ვსცემ; დავიგლი, დავაჟეჟ; დავსცეხვ, დავსძეწკავ, прибить, приколотить; придавить, прищемить; выбивать зерна, вымолачивать; измять; (დავიბეგვები), ზ. ვ. გავილახები, ვიცემები, быть побиту, მოურ. 110.

**დაბედნიერება** (ვა), ზ. მ. осчастливить многихъ.

**დაბევრება** (ვა), ზ. მ. გავამრავლებ, увеличивать, умножать, მარტ. 1—159.

**დაბეზღება** (ვა), ზ. მ. დავასმენ, ბრალს დავხდებ, დავსწამებ, обвинять, оговаривать; наушничать, -ხელსა, отдать, предать въ руки, სამ. სომ. 260; (დავბეზღდები), ზ. ვდ. დავისმინები, обвиняться, სამ. სომხ. 336: **დაბეზღებინება** (ვა), დავასმენინებ, заставить очернить, 2 ქართლ. 350.

**დაბენძლა** (ვჰ), ზ. მ. მეტალლს ბენძლად შევიქმ, обращать въ слитокъ, საბ. ლ.

**დაბეჟვა** (ვჰ), ზ. მ დავჟეჟ, დავბეგავ, измять, -ვაშლსა, измять яблоко.

**დაბერა**, ნ. დაბერვა.

**დაბერება** (ვა), ზ. მ. მოვაუძლურებ, старить; ღმერთმან ასე ტკბილად დაგაბეროს, Богъ такъ сладко да продлитъ жизнь вашу до старости, ღმერთმან დაგვაბერნა, Богъ привелъ насъ дожить до старости, ვეფხ. 502; (ვბერდები), ზ. ვდ. მოვხუცდები, состарѣть, ცოლები დაუბერდნენ, жены ихъ состарились, ანტონ. 5, (ვა მუწუკსა), нагноить рану, საბ. ლ. დაბერებულვარ, я состарился, მე ყვავილი დამებერა, мой цвѣтъ только теперъ завялъ, состарился; ვეფხ. 1519, **დაბერებადი**, ზედ. подлежащiй старѣнiю, ებრ. 8—13; ვისრ. 169.

**დაბერვა** (ვჰ), ზ. მ. ვაღვივებ ცეცხლს საბერველით; დავუკრავ საკრავს შთაბერვით. раздувать (огонь); трубить; მსაჯ. 7—18; ქარმა დაუბერა, вѣтеръ подулъ.

**დაბერტყა** (ვჰ), ზ. მ. მტვერს დავაყრევინებ; დავანძრევ ხეს რომ ხილი ჩამოჰყაროს, вытрясать; трясти яблонь и т. п. სომხ. სამ. 386; -ტანისამოსისა, вытрясти пыль изъ платья.

**დაბერწება** (ვა), ზ. მ. ბერწად შევიქმ, лишать плодотворенiя, (დავბერწდები), ზ. ვდ. ბერწი ან უნაყოფო შევიქმნები, дѣлаться безплоднымъ, -ცოდვისა, уничтожвть грѣхъ, გუჯ. 12.

**დაბეცება** (დამიბეცდება თვალი), ზ. ვდ. გავბრუციანდები, стать близорукимъ, ბუნ. კ. 109.

**დაბეჭდვა**, запечатлѣнiе, შავთ 12, (ვჰ), ზ. მ. დავსტვიფრავ, ბეჭედს დავასვამ; სტამბაში წიგნს გამოვიყვან, запечатать; напечатать, издать книгу; ჩავჰკენჭავ; ჩავჰკენჭ გონებასა, запечатлѣть, რომაელ. 15—28; ისაი 29—11, იოან. 3—33; მარტ. 2—96; (დავიბეჭდე), ზ. მიჩ. ადვიტვირთავ გონებაში, запечатлѣть въ умѣ, მარტ. 1—161, **დაბეჭდვინება** (ვა), ზ. სხ. ბეჭედს დავასმევინებ, заставить приложить печать, 2 ქართლ. 541; **დაბეჭდილი**, მმ. запечатанный; отпечатанный.

**დაბზარვა** (ვჰ), ზ. მ. დავმუხალავ. დავხეთქ, დავქლლავ; колоть, щелять, ვეფხ. 182; (ვიბძარვი), ზ. ვ. დავსქდები, колоться, щеляться, ანდრ. 53; დაბზარული თოვლი, подмерзшiй снѣгъ.

**დაბზრიალება** (ვა), ზ. მ. пустить волчекъ.

**დაბზუვა** (ვბზუვი), ზ. მ. ბზუვილით დავფრინავ (მწერთათვის), летая жужжать, საბ. ლ.

**დაბილწება** (ვა), შევამწიკვლებ, შევაბილწებ, осквернять.

**დაბინავება** (ვა), ზ. მ. დავასახლებ, ბინას გავუჩენ, поселять, пристроить къ мѣсту, (ვი, ვბინავდები), ზ. ვდ. დავსახლდები, принять осѣдлость, поселиться, пріютиться; **დაბინავებული**, მიმ. осѣдлый.

**დაბინადარება** (ვა), ნ. დაბინავება.

**დაბინდება** (ვბინდები), ზ. ვდ. ჩამოვღამდები, смеркаться, გული ჩემი ვინ დაბინდა, кто затмилъ мою душу, ვეფხ. 297.

**დაბიო**, ს. მდაბიო, გლეხი, простолюдинъ.

**დაბირი**, ს. აღმართებული თხემი წმინდა წმინდათასი, прорицалище, 3 მეფე 6—5, გამოს. 25—31.

**დაბიური**, ზედ. სახალხო, народный, ნ. მდაბიური.

**დაბიჯნვა**, ნ. დაბჯენა.

**დაბლა**, ზზ. ქვევით, ძირს, внизъ, -ლაპარაკი, говорить тихо, ორწელს დაბლა, спустя два года, ბერძნ. სამ. 154.

**დაბლა** (არაბ.) ს. დოლი, დაფდაფი, барабанъ, ბიანკ. ლ.

**დაბლაგვა, დაბლაგვება** (ვა), ზ. მ. დავაჩლუნგებ, иступлять, (ვბლაგვდები), ზ. ვდ. დავჩლუნგდები, иступиться, ვისრ. 166; 48.

**დაბლანდვა** (ვჰ), ზ. მ. დავხვანჯავ, запутать, (ვიბლანდები), ზ. ვდ. დავიხვანჯები, запутаться, თვალები დამებლანდა, глаза мои помутились, ქილ. 148.

**დაბლარი**, ს. სარზედ გაბმული ყურძნის ხე, როგორც რომ ხეზედ მაღლარი, виноградная лоза, привязунная къ торкальнику.

**დაბლება** (ვა), ზ. მ. ვამდაბლებ, ვამცირებ, низить, понижать, (დავდაბლდები), ზ. მ. შევმცირდები, понижаться, ნ. მდაბლება.

**დაბლიგვება**, ნ. დაბლაგვება.

**დაბლობი**, ს. დაბალი ადგილი, низменность, ქილ. 24.

**დაბლუება** (ვბლუვდები), ზ. ვდ. ენა ჩლინგი შევიქმნები, становиться заикой, საბ. ლ.

**დაბმა** (ვა), ზ. მ. თოკით მივაკრავ, привязать, -ფერხულისა, составить хороводъ, -ენისა, молчать, ვისრ. 18; -საპყრობილეში, посадить въ тюрьму, ბერძნ. 379; -მახეში, поймать въ сѣти, დავუბამ ენას, заставить молчать, ვისრ. 26; ენა დამება, отнялся у меня языкъ, დავრ. 184; (დავებმი), ზ. თვ. დავეკვრი, быть привязану, -ლიაში, погрязнуть, увязнуть, ძნელს საქმეში დავები, я запутался въ трудныхъ дѣлахъ, ალბ. 41; დავებმი ჭირსა, попасть въ бѣду, **დაბმული, დანაბამი**, მიმ. -ცხენი დაბმული გყავანდეს, держи лошадь на привязи, დაგიბმივარ, ты арестовалъ меня, დამიბიეს თავი, я связалъ себя, რუსუდ. 3; **დაბმევინება** (ვა), ზ. სხმ. დავაჭერინებ; დავაკრვევინებ, заставить привязать, арестовать.

**დაბნედა**, ს. გულის წასვლა, обморокъ, (ვბნდები), ზ. ვდ. გული შემიწუხდება, გული გადამელევა, впадать въ обморокъ, лишаться чувствъ, обезпамятѣть, ვეფხ. 323; 319; დაბნედასა მიეწურა, едва не лишился чувствъ, **დაბნედილი**, მიმ. ცნობა მიხდილი, გულ შემოყრილი, лишившійся чувствъ.

**დაბნევა** (ვა), ზ. მ. დავფანცავ, დავჰყრი, разсыпать, разбрасывать, (დავიბნევი), ზ. ვ. დავიფანცები; ავირევი, შევიშლები, разбрасываться, разсыпаться, растеряться, смѣшаться; ვეფხ. 1219; გონება დამიბნიე, ты заставилъ меня растеряться, **დაბნეული**, მიმ. разбросанный, -ჭკუაზედ, сумасшедшій.

**დაბნელება** სხმ. -მზისა, затмѣніе солнца, (დავუბნელებ), затѣмнять кому, заслонять свѣтъ, ослѣплять; მტერს თვალი დაუბნელა, онъ ослѣпилъ своего врага, 2 ქართ. 422; ვისრ. 198; გული დამიბნელა, онъ помрачилъ сердце мое, ვისრ. 3; 24; 49, 96, (ვა), ზ. მ. ნათელს მოვაკლებ, затемнять, помрачать; (ვბნელდები), ზ. ვდ. სინათლე მოვაკლდები, темнѣть, თვალები დაგიბნელდეს, чтобъ тебѣ ослѣпнуть, **დაბნელებული**, მიმ. темный, სომხ. სამ. 319; ყარამ. 97.

**დაბობღვა** (ვა), ზ. უ. დავჰსცოცავ, идти медленно.

**დაბოლება** (ვა), ზ. მ. დავაკომლებ, надымить.

**დაბოლოვება**, სს. конецъ, оконечность, 2 ქართლ. 143; (ვა), ზ. მ. დავასრულებ, ბოლოს მოვუღებ, ან ბოლოს მოვაგდებ, оканчивать; дѣлать кого послѣднимъ; (ვბოლოვდები), ზ. ვდ. დავსრულდები; ბოლოს მოვეგდები, оканчиваться; оставаться послѣднимъ, **დამაბოლოვებელი**, ზედ.; -მარცვალი, окончательный, послѣдній слогъ.

**დაბონი**, ს. ლანძილის ძირი საჭმელად, стебель черемушій.

**დაბორკილება** (ვა), ზ. მ. ბორკილს შევუყრი, надѣть кому кандалы, ვისრ. 91; 2 ქართ. 349.

**დაბორძიკება** (ვი), ზ. უ. დავაბრკმობ, წავჰკრავ ფეხსა, споткнуться.

**დაბოშება** (ვუ), ზ. მ. დავუშავებ, повредить кому составъ и т. п. დაბად. 32—25.

**დაბოჭვა** (ვჰ), ზ. მ. ხელში ჩავიგდებ, მოვბოჭავ, схватить, прибрать къ рукамъ.

**დაბრალება**, სს. обвиненіе, (ვა), ზ. მ. ბრალს დავსდებ; შევასმენ, обвинять, (ვჰბრალდები), ზ. ვდ. ბრალი დავედები, обвиняться, ქილ. 316; (ვი), обвинять себя.

**დაბრაწება** (ვბრაწდები), ზ. ვდ. გავწითლდები, покраснѣть.

**დაბრახუნება** (ვა), ზ. მ. დავარახუნებ, დავაბაკუნებ, стучать, топать.

**დაბრგვილება** (ვა), ზ. მ. ნ. დაბრყვილება.

**დაბრდღვნა** (ვიბრდღვნი, ვენ), ზ. უ. ვმუღრობ, ან ჯავირით მიწასა ვსთხრი (ლომთათვის); зарыкать; рвать землю, ერისთ. 8.

**დაბრეტა** (ვუ), ზ. მ. დავაბრმავებ, ослѣпить.

**დაბრეცა**, სს. ფილენჯი, судорога, корча, ბუნ. ლ.: (ვიბრიცები), ზ. ვდ. ვიმანჭები, ვიპრანჭები, кривляться, жеманиться.

**დაბრიალება** (ვა თვალებს), засверкать глазами.

**დაბრიყვება** (ვი), ზ. მ. ვატყუვებ; ვემძლავრები, ძალას დავატან; дурачить; принуждать, неволить, დასტ. 47.

**დაბრკმა** (დამიბრკმა ფეხი), ზ. მიჩ. ფეხი წავჰკარ, споткнуться, თვალი, ослѣпнуть, იოან. 12—40.

**დაბრკოლება**, სს. препятствіе, (ვა), ზ. მ. მოვშლი, მოვაცდენ საქმეს; შევაცთუნებ; мѣшать, препятствовать; соблазнять, მატთ. 11—6; 13—21

მარკ. 9—42, 43; ფსალ. 16—13; ანდრ. 86; შევასმენ, დავაბრალებ, обвинять, 2 ქართლ. 543; (ვბრკოლდები ან დავებრკოლები), ზ. ვდ. მოვსცდები; შევსცდები, прекращаться, остонавливаться; соблазниться; ისუზირაქ. 14—1, მარკ. 9—42; 1 ქართლ. 124.

**დაბრმავება, დაბრმობა** (ვა), ზ. მ. თვალის სინათლეს მოვაკლებ, ослѣплять, (ვბრმავდები, დავბრმი), ზ. ვდ. თვალის სინათლეს დავჰკარგავ, ослѣпнуть, ანდრ. 137; ისაი. 56—10; გამოსლ. 23—8, დავუბრმავებ გონებას, помрачить разумъ чей, სიმართლის თვალი დაგიბრმია, ты закрылъ глазъ правды, ვისრ. 181, **დაბრმობილი გული**, заглохлое сердце, მარკ. 8—17, **დაბრმობილი გონებითა**, безумный, лишенный разсудка.

**დაბრტყელება** (ვა), ზ. მ. дѣлать плоскимъ.

**დაბრუნება**, სხ. возвращеніе; поворотъ; -მზისა, поворотъ солнца, ვეფხ. 741; ამბის დაბრუნებამდის, до полученія извѣстія, 2 ქართლ. 549; (ვა), ზ. მ. უკუმოვაქცევ; მოვაბრუნებ, დავატრიალებ воротить съ пути, повернуть; вращать, вертѣть кругомъ, (ვბრუნდები), ზ. ვდ. უკუმოვიქცევი; დავტრიალდები; поворотить съ пути, вернутъся; вращаться, вертѣться: 2 ქართლ. 492; დარეჯ. 128, 156, მიწა დაბრუნავს თავის ცქიტის გარეშემო, земля вращается вокругъ своей оси. ქმნ. წ. 34; დამიბრუნდა ეტლი, счастье мнѣ вернулось, რუსუდ. 438; დავაბრუნებ წისქვილსა, пустить мельницу въ дѣйствіе.

**დაბრუჟვა** (ვჰ), ზ. მ. დავათრობ, напоить до пьяна, (ვბრუჟდები), ზ. ვდ. დავითრობი, пьянѣть, საბ. ლ.

**დაბღვრიალება** (ვი), ზ. უ. დავიყვირებ, заревѣть.

**დაბრყვილება**, (ვა), ზ. მ. დავასუსტებ, მოვაუძლურებ, დავაბლაგვებ, притуплять, ослаблять; (ვბრყვილდები), ზ. ვდ. შევსუსტდები, მოვუძლურდები, ослабѣвать, დაუბრყვილდა თვალნი, притупилось у него зрѣніе, დაბად. 27—1; 3 სჯული 34—4.

**დაბრძანება** (ვბრძანდები), ზ. ვდ. დავსჯდები, садиться.

**დაბრძოლება** (ვა), ზ. მ. ვაომებ, заставить воевать, ვსძლევ, დავსცემ, сразить, поразить, იერემ. 18—18.

**დაბრწნა** (ვაბრწნი, -წნე), ზ. მ. დათხზა, сплетать; заплетать; განმ. ვეფხ. თეიმ. ბატ 750.

**დაბრჭობა** (ვა), ზ. მ. გავასამართლებ, разобрать дѣло судомъ, საბ. ლ.

**დაბრჯგუვება** (ვა), ზ. მ. დავაბრყვილებ, დავაჩლუნგებ; დავასუსტებ, მოვაუძლურებ, притуплять; ослаблять; (ვბრჯგუვდები), ზ. ვდ. დავჩლუნგდები; მოვუძლურდები, притупляться; слабѣть, -გონებითა, притупляться умомъ, მარტ. 1—52.

**დაბრჯენა** (ვა), ზ. მ. დავადგამ ფეხს, ступать ногою, ставить ногу на что, -დანას ყელსა, наставить ножъ на горло, ვეფხ. 237; -ხელსა, опереть руку; დავიბრჯენ ლახტზედ, опереться на булаву, რუსუდ. 716, 723; **დაბრჯენილი ჯოხზედ**, опершись на палку, ანტონ. 6—3.

**დაბუბნვა** (ვჰ), ზ. მ. გავჰქელავ, გავსრეს, помять кого; ანტონ. 6—38.

**დაბუგვა** (ვჰ), ზ. მ. გარდავსწვავ, სრულიად დავსწვავ, выжечь; обварить кипяткомъ; (ვი), ზ. მ. მაგალ. ხელსა, დავიწვავ, спалить себѣ руку.

**დაბუდება** (ვა), ზ. მ. ბუდეს გავუჩენ, пріютить кого, (ვუ), ზ მ. ბუდეს გავუჩენ, пріютить кого, (ვი), ზ. მ. ბუდეს გავიჩენ, დავბინავდები; гнѣздиться, пріютиться; იერემ. 22—22.

**დაბუნაგება** (ვა), ზ. მ. დავაბუდებ, დავასახლებ, поселять, (ვბუნაგდები), ზ. ვდ. დავსახლდები. поселиться, ქილ. 466.

**დაბუნებება** (ვი), ზ. მ. შევითვისებ ბუნებას, усвоить природу.

**დაბუყება, დაბუშება**, სხ. სისხლის შედგომა ძარღვში, онѣмѣніе. остановка крови, (ვუ), ზ. მ. შევუყენებ სისხლსა ძარღვიში, производить онѣмѣніе; (დამიბუყდება, დავუბუყდები), ზ. ვდ. სისხლი შემიდგება ძარღვში, онѣмѣть, оцѣпенѣть, ბუნ. ლ. პატრ. ფლ.

**დაბურდული**, მიმ. ივერია № 1, 82, мутноватый.

**დაბურვა** (ვჰ), ზ. მ. დავხურავ, დავაფარებ; მოვახვევ, покрыть, накрыть; რუსუდ. 500, (ვიბურავ. ვიბურვი), ზ. მიჩ. ვ. დავიხურავ, დავიფარებ, покрыться, накрыться, -ქუდსა, надѣть шляпу, **დაბურვილი**, მიმ. покрытый, -ტყე, дремучій лѣсъ, მარკ. 14—65; იოან. 11—44; ისაი. 44—8.

**დაბურღვა** (ვჰ), ზ. მ. ბურღს ჩავუყრი, ввинтить.

**დაბურცება** (ვა), ზ. მ. დავასივებ, произвести опухоль, (ვბურცდები), ზ. ვდ. დავსივდები, опухнуть.

**დაბუშება**, ნ. დაბუყება.

**დაბუშტება** (ვა), ზ. მ. დავასივებ, произвести опухоль, (ვბუშტდები), ზ ვდ დავსივდები. опухнуть.

**დაბუცება** (ვბუცდები), ზ. ვდ. გავშტერდები, ошеломиться, ქილ. 279.

**დაბუხება** (ვბუხდები), ზ. ვდ. დავჯირჯვდები, распухнуть, затвердѣть, საბ. ლ.

**დაბღავლება** (ვა), ზ. მ. დავაყვირებ, заставить кричать.

**დაბღაუჭება** (ვებღაუჭები, -ჭე), ზ. თვ. მოვეჭიდები, схватиться съ кѣмъ; თამარ. ბატ. 161, 172.

**დაბღალვა** (ვიბღალვი), ზ. უ. დავიყვირებ, кричать.

**დაბღვერა** (ვჰბღვერი, -რე), ზ. უ. смотрѣть косо.

**დაბღნეჯა, -ნეძა** (ვი), ზ. მ. დავიღრეჯ პირსა, наморщиться, нахмуриться, ვეფხ. 862; **დაბღნეჯილი**, მიმ. угрюмый, печальный, რუსუდ. 247; ერისთ. 206.

**დაბღოტვა** (ვჰ), ზ. უ. ходить ползкомъ.

**დაბღუჯვა** (ვჰ), ზ. მ. დავბოჭავ, ხელს მოვუჭერ, хватать, ერისთ. 166.

**დაბძანება** (ვა), ზ. მ. დავაჯდენ; сажать, (ვბძანდები), ზ. ვდ. დავსჯდები, садиться.

**დაბძარვა** (ვჰ), ზ. მ. დავხეთქ, щелять, колоть, (ვიბძარვი), ზ. ვ. დავსქდები, колоться, щеляться, ნ. დაბზარვა; ბარუქ. 6—31.

**დაბჯენა**, ნ. დაბრჯენა; დაბჯინება (ვებრჯინები), დავეყრდნობი, опираться.

**დაგდება**, სხ. покиданіе, оставленіе, (ვა), ზ. მ. დავუტევებ, გავუშვებ, თავს დავანებებ, оставить, покидать, бросить, გამოსლ. 4—5; დავით. 26—9; 70—9; ვეფხ. 154; 297; -საზღვარსა, оставить границу, вступить въ другое государство,

-კვიცისა, жеребиться; -გზასა, оставить одну дорогу, идти по другой, -საქმეს, оставить дѣло, -ხმასა, разгласить, распустить слухъ, 2 ქართლ. 430; ვეფხ. 1108; -ცოლშვილსა, покинуть жену и дѣтей, რუსუდ. 424; -ტირილს, перестать плакать, ვეფხ. 89; (დავიგდებ), ზ. მიჩ. დავინარჩუნებ, оставить за собою, ყური დამიგდე, послушай меня, ჩონგ. 8; ავათ მყოფობამ დამიგდო, болѣзнь не оставляетъ меня, упорствуетъ, ფიქრმა დამიგდო, мысль стала мучить меня, ვეფხ. 127, განმ.; -ხმასა, разгласить о себѣ, (დავუგდებ), გავუშვებ ვისმე ვისთანმე, оставлять кому что; -კარსა, притворить двери, -ყურსა, подслушать, -გზასა, дать кому дорогу, посторониться, ხამ. ვახ. 76; (ვეგდები), ზ. თვ. დავსწვები, повалиться, лечь, **დაგდებული, დანაგდები**, მიმ. оставленный, **დაგდებინება** (ვა), ზ. სხ. გავაშვებინებ заставить покинуть, -რჯულს, заставить перемѣнить религію, 2 ქართლ. 420; ვისრ. 41; რუსუდ. 816; მეფ. გ. ხამ. შესავალი.

**დაგება**, ზზ. постланье, настилка; примиреніе, (ვა), ზ. მ. გავშლი, დავჰფენ საგებსა ან სუფრას; დავაზავებ, მოვარიგებ; ავაგებ ან ჩამოვაცვამ, стлать, постилать; накрыть на столъ; примѣрять; надѣвать, натыкать, вонзать; ვეფხ. 916; 2 კორ. 5—19, 20; მათ. 5—24; 15—26; დარეჯ. 2—76; 2 ქართლ. 510; ვეფხ. 1381; გამოსლ. 28—36; -ქვეშაგებსა, стлать постель, -სუფრასა, накрыть на столъ, -თვალსა, пристально смотрѣть на что, -ლახვარსა, пронзать копьемъ, რუსუდ. 921; -ხმალსა კოტასა, вправить, надѣть рукоятку на саблю, ვეფხ. 1381; დავაგებ ხმალსა ხელსა, схватить рукою саблю, ვეფხ. 439; დავაგებ სახლსა, убрать домъ, ქილ. 136; დავაგებ ფეხთა კვალსა, ступить ногою на что, იობ 1—2; დავაგებ პურსა, предложить хлѣбъ кому, მარკ. 8—6; დარეჯ. 2—76; დაიგნა თვალნი, обратилъ взоръ, დაბად. 39—7; (ვუ), ზ. მ. გავუშლი ქვეშაგებს, სუფრას, постлать кому постель, накрыть на столъ; დავუზავებ, помирить съ кѣмъ, -პურსა, предложить кому хлѣбъ, მარკ. 8—6; დავუგებ მახეს, раставить кому сѣть, 1 კორ. 8—35; დამიგნა, онъ примирилъ меня, კოლას. 1—22; დამეგო, онъ примирился со мною, 1 ქართლ. 379; (დავეგები), ზ. თვ. დავეზავები, помириться, ზოგჯ. დავეგები, დავეცემი, припасть; ქვეშ დავეგები, пресмыкаться ползти, მივედ და დაეგე პირველად ძმასა შენსა, поди помирись прежде съ братомъ своимъ, მარკ. 5—24; (დავიგები), ზ. ვ. გაიშლები, постлаться, накрываться, **დაგებული**, მიმ. постланный; накрытый; დასაგებელი, ზედ. постилочный, დამაგებელი, ს. умиротворитель, ისაი. 13-3; **დაგებინება** (ვა), ზ. სხმ. გავაშლევინებ, заставить постлать, накрыть.

**დაგემოვნება** (ვა), ზ. მ. გემოვან შევიქმ, дѣлать вкуснымъ, დაგემოვნებულხარ, გემო გინახავს, ты вкусилъ, ვისრ. 144.

**დაგემრიელება** (ვა), ზ. მ. გემოვან შევიქმ, дѣлать вкуснымъ, (ვგემრიელდები), ზ. ვდ. გემრიელი შევიქმნები, дѣлаться вкуснымъ.

**დაგერშვა** (ვჰ), ზ. მ. გავსწურთნი მონადირეთა მფრინველთა ან ძაღლთა, пріучать къ охотѣ ловчихъ птицъ и собакъ, -რაზმისა, обучать войско, გორგ. 86, 107, (ვიგერშები), ზ. ვ. გავიწურთნები.

**დაგერშვა** (ვჰ), ზ. მ. გავჰკენწლავ, მცირედ დავჰსჭრი, контузить.

**დაგესლება**, სხ. ржа, ржавчина, (ვგესლდები), ზ. ვდ. ржавить, იაკობ. 5—3.

**დაგეშა, დაგეშვა** (ვგეშ; ვგეშავ), ზ. მ. მცირედ დავსჭრი, დავჰკენწლავ, контузить, ალ. 124.

**დაგვა** (ვხდაგავ, ვხდაგე, შავთ. 101), ზ. მ. დავსწვავ, жечь, опалять, (ვიდაგები), ზ. ვ. ვიწვი, горѣть, пылать, ვეფხ. 12; დაგვა გულსა, გულის მხურვალება, пламя любви, ვეფხ. 136, 929; გულს მიდაგავს, онъ пламенитъ мое сердце, ჩონგურ. 21.

**დაგვა** (ვჰგვი, გავე), ზ. მ. ცოცხით გავსწმენდ, мести, выметать, (ვიგვები), ზ. ვ. выметаться, **დაგვევინება** (ვა), ცოცხით გავაწმენდინებ, заставить мести.

**დაგვანება** (ვა), ზ. მ. დავამსგავსებ, дѣлать схожимъ, (ვეგვანები), ზ. თვ. დავემსგავსები, дѣлаться похожимъ.

**დაგვარება** (ვა), ზ. მ. დავაგვანებ, დავამსგავსებ, уподобляться, (დავეგვარები), ზ. თვ. уподобляться, რუსუდ. 93; 289; 490.

**დაგვიანება** (ვა), ზ. მ. დავაყოვნებ, ვაგვიანებ, замедлять, (ვი), ზ. მიჩ. დავიყოვნი, опаздывать, замѣшкать, (ვგვიანდები), ზ. ვდ. დავჰყოვნდები, замедляться, დამიგვიანდება, я опоздаю, რუსუდ. 355; (დავეგვიანები), ზ. თვ. задерживаться, ხომს. 391.

**დაგვირგვინება** (ვა), ზ. მ. გვირგვინოსან ვჰყოფ, вѣнчать, короновать.

**დაგვირგვინოსნება**, ს. გვირგვინის დადგმა, დაგვირგვინება, коронованіе, коронація, (ვა), ზ. მ. გვირგვინოსან ვჰყოფ, короновать; (ვგვირგვინოსნდები), короноваться.

**დაგზება, დაგზნება** (ვა), ზ. მ. ცეცხლს დავანთებ, зажечь, затопить, ვეფხ. 194; (ვეგზნები), ზ. თვ. აენთები, დავენთები ცეცხლი, зажигаться, воспламеняться, დაგზნებული, зажженный, **დაგზნევინება** (ვა), заставить развести огонь.

**დაგი ცეცხლისა**, ს. სიყვარულის ალი, пламя любви.

**დაგიჟება** (ვა), ზ. მ. ჭკუაზედ შევშლი, сводить съума, (ვგიჟდები), ზ. ვდ. ჭკუაზედ შევიშლები, сходить съума.

**დაგლა** (ვჰგლი), ზ. მ. ვნაყ, დავსძეკ, დავსცეხ, толочь, истолочь, (ვიგლი, გალე), ზ. მიჩ. დავიძეკ, დავიზეგვ, придавить, прищемить, ქილ. 117; (ვიგლები), ზ. ვ. წმინდად დავინაყები, измельчаться, искрошиться, 1 ქართ. 232.

**დაგლახავება -ხაკება** (ვა), ზ. მ. უპოვარ გავხდი, უქონელ შევიქმ, дѣлать кого бѣднымъ, пустить въ нищету, (ვგლახავდები, ვგლახაკდები, ზ. ვდ. უპოვარი, უქონელი შევიქმნები, обнищать, обѣднѣть.

**დაგლესა** (დავჰგლეს), ზ. მ. наштукатурить.

**დაგლეჯა** (ვა, ვჰ), ზ. მ. დავხევ, დავჰსწყვეტ; დავჰკრეფ, მოვსწყვეტ; ძაღლთა და მხეცთათვის: ვუკბენ, დავფლეთ კბილითა, рвать, драть; щипать,

срывать; растерзать, разгрызть, რუსუდ. 298; დავაგლეჯ წვერსა, выщипать кому бороду, დავიგლეჯ თმასა, рвать на себѣ волосы, გულს ნუ დამიგლეჯ, не терзай мое сердце, ვისრ. 24, 97; (ვიგლიჯები), ზ. ვ. დავიხევი, დავიფრიწები, рваться, **დაგლეჯილი**, მიმ. изорванный; растерзанный, ანც. 5—41.

**დაგმირება** (ვა), ზ. მ. დავაგოლიათებ, дѣлать героемъ, (ვგმირდები), ზ. ვდ. გავგოლიათდები, дѣлаться героемъ, საბ. ლ.

**დაგმობა** სხ. насмѣшка; хула, порицаніе; (ვჰგმობ, ვჰგმე), ზ. მ. ვაძაგებ, ვძრახავ, порицать, охуждать, хулить, დავუგმობ ნაქმარსა, ე. ი. დავუწუნებ, порицать дѣйствіе, ვეფხ. 940; დამგმობ осуждаешь меня, ვეფხ. 65.

**დაგნილვა** (ვჰ), ზ. მ. დავსცურავ, плавать.

**დაგოჯინება** (ვა), ზ. მ. заставить ревѣть.

**დაგონჯება** (ვა), ზ. მ. დავასახიჩრებ, დავამახინჯებ, გავაღუხჭირებ, уродовать, (ვგონჯდები), ზ. ვდ. დავსახიჩრდები, уродоваться.

**დაგორგალება** (ვა), ზ. მ. свернуть въ кругъ; ივერია № 4, 9, (1878).

**დაგორება** (ვა), ზ. მ. გადმოვაგორებ, скатывать, (ვგორდები), ზ. ვდ. გადმოვგორდები, გორვით ჩამოვვარდები, скатиться.

**დაგრაგნა** (ვჰგრაგნი), ზ. მ. დავახვევ, свернуть.

**დაგორვა** (ვჰ), ზ. მ. ვცრიალებ, вертеться.

**დაგრვა** (დავჰგარავ), ზ. მ. მოვსწვავ, выжечь, მოურავ. 56.

**დაგრეხა** (ვა), ზ. მ. ვსძახავ; ვასთავ, დავართავ; მოვჰკაკვავ, მოვხრავ, крутить, сучить; искривлять, (დავიგრიხები), ზ. ვ. დავირთვები; მოვიხრები; ვიგრიხები, ვიპრანჭები, сучиться, крутиться; искривляться; жеманиться, **დაგრეხილი**, მიმ. крученный, искривленный, **დასაგრეხი**, ზედ. крутильный.

**დაგრიალება** (ვაგრიალებ), ზ. მ. ღრიალი გამაქვს (ურმის თვლისათვის); производить стукъ, ბუნ. კ. 68; (ვჰგრიალებ), ზ. უ. стучать.

**დაგრილება** (ვა), ზ. მ. ვაცივებ, სიგრილეს ვაძლევ; прохлаждать, осѣнять, (ვჰგრილდები), ზ. ვდ. გავცივდები, გაგრილდები, становиться прохладнымъ, (ვიგრილებ), ზ. მიჩ. ჩრდილში განვისვენებ, отдыхать подъ тѣнью дерева.

**დაგრილება**, ნ. ხურაობა; (ვა), случать напр. овецъ.

**დაგრგვალება** (ვა), ზ. მ. დავამრგვალებ, округлять.

**დაგროვება** (ვა), ზ. მ. შევჰკრებ, მოვაქუჩებ; თავსმოვუყრი, მოვხვეტ, собирать, скоплять; скучивать, ხიბრ. 159; (ვგროვდები), ზ. ვდ. შევჰკრბები, მოვქუჩდები; თავს მოვიყრი, собираться, скопляться, ხიბრ. 18; **დაგროვებული**, въ кучу собранный, რუსუდ. 502; ხომხ. 365.

**დაგრუზვა** (ვი თმას), ზ. მ. დავიხუჭუჭებ თმასა, მაგალ. მოყვარემან თმანი დამიგრუზა, ვისრ. 164; завивать волосы; **დაგრუზვილი**, курчавый, საბ. ლ.

**დაგრძელება** (ვა), ზ. მ. გავაგრძელებ, გრძლად გავსწევ, удлинять, (ვგრძელდები), ზ. ვდ. გავგრძელდები, ვისრ. 137.

**დაგრძნება** (ვი), ზ. მ. მოვხიბლავ, გრძნებით შევჰკრავ, очаровать, რუსუდ. 482.

**დაგრძნეულება** (ვა), ზ. მ. გრძნეულად გავხდი, сдѣлать чародѣями, რუსუდ. 771.

**დაგუბება** (ვა), ზ. მ. წყალს ერთს ადგილს შევჰკრებ, запрудить воду, ყარამ. 437

**დაგუგუნება** (ვი), ზ. მ. ვიმღერ, запѣть, ბუნ. კ. 283.

**დაგულაობა** (ვ), ზ. უ. დავისეირნებ, гулять, ერისთ.

**დაგულება** (თვალებს დავიგულებ ცრემლით), ზ. უ. თვალებს ცრემლით დავისიებ, отъ слезъ заставить глаза опухнуть, დაგულებული თვალები, опухшіе глаза, (დამეგულება თვალები), თვალები დამისივდება, опухать (глаза).

**დაგულება, -ლვება** (ვა), ზ. მ. იმედის მაქვს რომ ვიპოვნი ვისმე ან რასმე სადმე, предположить кого, или что гдѣ либо, 1 ქართლ. 30; შინ ვერ დავაგულე, я не засталъ его дома, დავიგულებ საკუთვისოდ, присвоить себѣ, ქილ. 477; დავიგულებ დროს, улучить время.

**დაგულვა** (ვჰ), ზ. მ. მივხურავ კარებს, притворить двери.

**დაგულოვნება** (ვი), ზ. მ. მოვინდომებ, ფიქრში გავიცარებ, вознамѣриться, ვეფხ. 291; (ვა), ზ. მ. შევაგულიანებ, воодушевлять.

**დაგუნდავება** (ვა), ზ. მ. ამოვჰქნი გუნდას, დავასორსალებ, валять тѣсто.

**დადა**, ს. კნინობ. ბაბუა, პაპა მეხხურად, дѣдушка.

**დადაბლება** (ვა), ზ. მ. მოვაკლებ სიმაღლესა, დავამდაბლებ, დავამცირებ, понижать, унижать, (ვდაბლდები), ზ ვდ. შევმცირდები, понижаться, унижаться.

**დადაგვა** (ვჰ), ზ. მ. დავსწვავ; გულს გავუხურვებ; возжигать; воспламенять; огорчать, ვეფხ. 151; (ვუ გულს), ზ. მიჩ. დავუწვავ გულს, ე. ი. მოვუწყლავ გულს, убить печалью кого, ვეფხ. 322; დაგვდაგა, დაგვწვა, убилъ насъ, ვეფხ. 938; -ცრფიალითა, убить кого любовью, მირიანი. 104 (დაზექილი), **დადაგული**, მიმ. დამწვარი, горѣлый; убитый; ვეფხ. 306; **დამდაგავი**, ზედ. გულის დამწველი, მომწყვლელი, кто причиняетъ кому печаль, горе.

**დადარება** (ვა), ზ. მ. დავამსგავსებ, уподоблять, сравнивать, (დავედრები), ზ. თვ. დავემსგავსები, походить, уподобиться.

**დადარნება** (ვუ), ზ. უ. გავუმსტრობ, სანგარში, ან საფარში ჩავუდგები, сидѣть въ засадѣ, подстерегать кого, ისუ. 8—19; **დადარნებული**, მიმ. бывшій въ засадѣ, გოდებ. იერემ. 3—10; მარკ. 2—161.

**დადასტურება** (ვიდა), ზ. მ. გულს დავარწმუნებ, დავაჯერებ, увѣриться, удостовѣриться, ვისრ. 7, 11; დარეჯ. 131; 1 ქართლ. 144; 2 ქართლ. 287; დარ. 104; (დავდასტურდები), ზ. ვდ. მართალი გამოვხნდები, გავმართლდები, оправдаться, оказаться несомнѣннымъ, ვეფხ. 1520.

**დადაღვა** (ვ), ზ. მ. დაღს დავასვამ; შემცოდეთა ცანს დავუწვავ გახურებულის რკინით, клеймить; таврить, прижигать раскаленнымъ желѣзомъ,

-ზეთისა, варить масло, ლახტ. 82; **დადაღული გული**, уязвленное, убитое сердце, ვისრ. 70, 86, ქილ. 194, (დავიდაღები), ჵ. ვ. დაღი დამესმის, клеймиться.

**დადგენა**, დადგინება (ვა), ჵ. მ. დავაყენებ, დავსდგამ; დავაწესებ მთავრად და სხ.; ставить; поставлять, назначать; учреждать, -აღთქმისა, поставить завѣтъ, დაბად. 17—7; 39—4; ვინ დაგადგინა შენ მსაჯულად, кто поставилъ тебя судьею, საქმ. 7—27; დაადგენს თავსა შორის თვისა, сосредоточиваетъ въ самомъ себѣ, კავშ. 8; დავადგინ თვალნი, я уставилъ глаза, იერემ. 40—4, (ვი მუხლსა), стать на колѣни, (ვუ ეპისკოპოზსა), назначить кому епископа, (ვიდგინები), ჵ. ვ. დავიყენები, быть поставляему, назначаему, დაიდგინა მეფედ, возведенъ на престолъ, დაიდგინა მსაჯულად, былъ поставленъ судьею, ლუკ. 15—21; დამიდგენ მთავრად, назначаешь мнѣ правителя, მატ. 20—7, თვალი დაგიდგეს, чтобъ тебѣ ослѣпнуть; თვალს დამიდგენ, ты ослѣпляешь меня; დავედგინები, თვ. поселиться; установиться, თვალი დამედგა, я ослѣпъ, **დადგენილი**, მიმ. გუჯ. 28.

**დადგმა** (ვადგამ, ვადგი), ჵ. მ. ზევიდამ დავადებ, დავარქმევ, დავხურავ, положить на, надѣть, накинуть, თავს დავადგამ გვირგვინსა, возложить на главу кого корону, ვეფხ. 45; დავადგამ ფეხსა, вступить ногой; იმის სახლში ფეხს არ დავადგამ, нога моя не будетъ у него въ домѣ, დავადგამ სადგმელსა, ე. ი. დავაკერებ, საკერებელს დავუდებ ნაჭერსა, ставить заплатку, მატ. 9—6; უბას დავადგამ, сглазить, накликать на кого бѣду, (ვსდგამ, ვსდგი), ჵ. მ. დავდებ, დავაწყობ, დავადგინებ, ставить, класть, დავსდგამ შენობას, строить домъ, -სასახლეს, построить дворецъ; დავსდგავ კარავსა, поставить палатку, (დავიდგამ), დავიდებ თავზედ; возложить на себѣ, დავიდგამ მუხლსა, стать на колѣни, მატ. 17—14; დავიდგამ ბუდეს, свить себѣ гнѣздо, ანდრ. 105; დაგვიდგამს ვერ ქვითკირები, ე. ი. კედელი მაგალ. ციხისა ვერ დაგვიჭერსა, не удержитъ, не остановитъ насъ каменная стѣна; ვეფხ. 422, (ვუდგნი, ვუდგამ), ставить кому что, კავშ. 7, ხვა იგავი დაუდგა, предложилъ имъ иную притчу, მატ. 13—24; კაცი ვერ დაუდგამს, человѣкъ не можетъ противустоять, ვისრ. 79; კვირიკე ვერ დაუდგმიდა წინა აღმდეგად, Квирике не могъ противиться, 1 ქართლ. 202; (დავიდგმები, დავედგმები, დავედგმი), ჵ. ვ. თვ. ставиться, полагаться, 1 ქართლ. 231; **დადგომილი, დადგმული**, მიმ. поставленный, **დადგმევინება** (ვა), ჵ. ხხმ. დავადებინებ, заставить положить, რუსუდ. 325; ფეხს არ დავადგმევინებ ჩემს სახლში, я ему не позволю бывать у меня, -სასახლეს, заставлю воздвигнуть дворецъ, 2 ქართლ. 410.

**დადგნობა** (დავიდგნობ, დავუდგნობ), ჵ. გავუძლებ, устоять, выдержать, снести, დარეჯ. 23; 2 ქართლ. 418.

**დადგომა**, სხ. შემოსვლა, наступленіе, -იანვრისა, наступленіе января, ხრონ. ბროს. 2; 28; დადგომა ზამთრისა, наступленіе зимы, დადგომ დადგომით სიარული, идти остонавливаясь, რუსუდ. 198; ჩემი დადგომა ვნახე, я увидѣлъ свое несчастіе, დავრ. 96; (დავადგები, -დეგ, მდაბ. დავადექ), ჵ. ვდ. ზედ. შევადგები, დავადგრებ, დავბინავდები; არ მოვეშვებ, стать на; остановиться, принять осѣдлость; приставать, докучать, неотступно просить; თავს დავადგები, ე. ი. თავ-მდგომი ვიქმნები ან თვალსა და ყურს დავიჭერ, стать во главѣ; принять на себя присмотръ за чѣмъ, შენ-დაადეგ შენს გზასა, ты ступай своею дорогою, ჩონგ. 153; გაჭირვება დაადგა, онъ сталъ нуждаться, გაცია 20; ძვალი ყელში დაადგა, кость засѣла у него въ горлѣ; დამადგება, დამადგა, приставать, (დავსდგები, -ვსდეგ, მდაბ. ვსდექ; შენს ქერქში დადეგ, будь въ своей шкурѣ, т. е. не выходи изъ предѣловъ приличія; ჵ. ვდ. შევსდგები, გავჩერდები; стать, остановиться, დავით. 1, 1; სიცივე დადგა, наступили холода, გაზაფხული დადგა, весна наступила, ორი მანეთი დადგა, въ итогѣ оказалось два рубля, ასი კომლი დადგა, составилось сто дворовъ, სამ. ვახტ. 100; კაი ღვინო დადგა, хорошее вино устоялось, ვიცი, რომ არ დასდგები, знаю, что ты не угомонишься; ვეფხ. 159; 1477; გულზედ დამადგა, сперло мнѣ желудокъ; თვალი დამიდგა, ან დამდგომია, я ослѣпъ, лишился отца, жены, и т. д. თვალი დაგიდგა, чтобъ тебѣ ослѣпнуть; მტერი წინ ვერ დამიდგება, врагъ не можетъ мнѣ противустоять, რუსუდ. 705; დამედგნეს ბრძოლანი, я выдержалъ сраженія; რუსუდ.; დარეჯ.; დავრ.; (დავუდგები, ვუდეგ, ვუდექ; დავუდგნები, ვუდგნე), ჵ. ვდ. წინა აღვუდგები, გავუძლებ, стать, становиться противъ, выдержать напоръ, устоять; ვეფხ. 339; იმერნი წინვერ დაუდგნენ, Имеретины не могли выдержать натиска, 1 ქართლ. 55, 333; თვალი დაუდგა, пусть ослѣпнетъ, დავუდგები სადარაჯოდ, стать на стражѣ, оберегать кого, დავუდგებით მტრად, начнемъ вражду, დავუდგები თავდებად, поручиться за кого, სამ. ვახტ. 69; პირს დავუდგები, стать на очную ставку съ кѣмъ, სამ. ვახტ. 236 (დამატ.); გზას დავუდგები, предпринять путешествіе, რუსუდ. 869; **დადგომილი, დამდგარი**, მიმ. остановившійся, თვალ-დადგომილი, ослѣпшій, 1 მეფეთ. 4—15; დავმდგარვარ, დავსდგომოდი, я остановился, თვალი რამ დასდგომოდა, если бы онъ ослѣпъ, 1 ქართლ. 96.

**დადგრომა** (ვადგრები, ვადგერ), ჵ. ვ. ვეგები, დავშთები; დავსდგები; остаться, пребывать; остонавливаться, 1 ქართლ. 96; მარკ. 4—32; დაბად. 24—56; ისაი. 7—7; 10—32; იერემ. 4—2; რიცხვი 9—22; **დადგრომება** (ვა), ჵ. მ. დავაყენებ, поселять, ვისრ. 53.

**დადე**, ნ. მდადე.

**დადება**, სხ. დადგმა, დაწყობა, полаганье, положенье, სამი თითის დადება, шириною въ три пальца, ხეილ. 18, (დავსდებ), ჵ. მ. დავსდგამ, დავაწყობ, დავუშვებ ნივთსა ადგილზედ, положить, поставить, -აღთქმასა, дать обѣтъ, клятву, -სულსა,

მოვსცდები, დავაკლდები; მოვსტყუვდები, მოვსცთები; არ მოვხვდები ე. ი. ნასროლი, ავსცდები; манкировать, отвлекать отъ занятій; обмануться; о выстрѣлѣ: непопадать, დარეჯ. 2 — 5; ვეფხ. 1294, (დამცთება, დამცთომია). ზ. ვ. მოცთომილვარ; ამცდომია, არ მომიხვედრებია, я обманутъ; я не попалъ, ვეფხ. 81.

**დაცთუნება** (ვა), ზ. მ. დავაცდენ, არ მოვახვედრებ საგანს, непопасть въ цѣль, дать промахъ, რუსუდ. 754; ვისრ. 190.

**დაცივება** (ვა), прохлаждать; (დავაცივდები), ზ. ვდ. მივვარდები, ან ჩავუჯდები საქმეს, სამუშავოს, накинуться на что, корпѣть надъ чѣмъ.

**დაცილება** (ვა), მიმ. მოვაშორებ; ავაცდენ, ვერ მოვახვედრებ საგანს; удалять; дать промахъ, непопасть въ цѣль; (დავსცილდები), ზ. ვდ. მოვსცილდები, удалиться, -გზასა, сбиться съ дороги, რუსუდ. 674; დასცილდების, непопадаетъ.

**დაცილება** (ვეცილები), ზ. თვ. წავედავები, оспаривать.

**დაცინება** (ვსცინებ), ზ. უ. მასხარად ავიგდებ, насмѣхаться.

**დაცინცლვა** (ვს), ზ. მ. დავსტყუვებ, выманить.

**დაცლა** (ვაცლი, ვაცალე), ზ. მ. ჟამს ან დროს მივსცემ, დავაცადებ, дать время, ждать, დამაცალე, (მდაბ. დამაცა), подожди, дай мнѣ время, (დამცალდება), ზ. ვდ. ვიცოცხლებ, прожить, რუსუდ. 854; თუ ღმერთმან დამაცალოს, если Богъ мнѣ дастъ дожить, დავრ. 104, (ქრსტ. ქართ); ღმერთმან დაგაცალოს, Богъ, да продлитъ твою жизнь, ქიმ. 94.

**დაცლა** (ვსცლი, ვსცალე), ზ. მ. დავაცალიერებ, გამოვსცლი, опростать, опорожнить, ვისრ. 20; დავსცლი თოფს, выпалить изъ ружья, დავსცლი გემსა, разгружать корабль, დავსცლი საწუთოს, оставить этотъ міръ, умереть, ვისრ. 32; დავსცლი ციხეს, оставить крѣпость, сдать, 1 ქართლ. 366; 2 ქართლ. 544; დაუცალეს ქალაქი, გორგ. 117, сдали города, (დავიცლები), ზ. ვ. დავცალიერდები, опорожниться, დავიცლები ძალისაგან, обезсилѣть, რუსუდ. 750; დავიცლები სულისაგან, умереть, რუსუდ. 50; დავიცლები სისხლისაგან, терять кровь, **დაცლევინება**, სზ. отсрочка, (ვა), ზ. სხმ. заставить опростать; заставить ждать, 2 ქართლ. 364; სამ. სომხ. 40.

**დაცმა**, ნ. დაცვმა.

**დაცმუკება** (დამაცმუკებ), შემაკრთობ, приводишь меня въ ужасъ, ალექ. 221.

**დაცობა** (ვა, ვუ), ზ. მ. დავუცვამ პირს, заткнуть, закупорить, ქიმ. 92, დავუცობ ყურსა, закрыть кому уши, დამეცო ყური, я оглохъ, ვისრ. 13.

**დაცოლშვილიანება** (ვშვილიანდები), ზ. ვდ. დავსახლდებ, обзавестись семействомъ სამ. სომხ. 204.

**დაცონება** (ვი), ზ. მ. დავიზარებ, лѣниться.

**დაცორვა** (ვჴ), ზ. უ. დავსძვრები, ползти; плыть, (დავჴსცორდები), ползти, плыть.

**დაცორვება** (ვა), ზ. მ. გავაცურვებ, заставить плыть.

**დაცოტავება** (ვა), ზ. მ. შევამცირებ, შევამოკლებ, умалять, уменьшать.

**დაცოფვა** (ვჴს), ზ. მ. დავშხამავ; о животныхъ: отравлять.

**დაცოცვა** (ვჴს), ზ. მ. დავსძვრები, ვბორდღავ, ползти.

**დაცოცხლება** (ვა), ზ. მ. გავაცოცხლებ; სიმხნეს მივსცემ, оживлять, (ვსცოცხლდები), ზ. ვდ. გავსცოცხლდები, ожить, ვეფხ. 1308; რუსუდ. 749.

**დაცოხნა** (ვსცოხნი, -ხნე), ზ. მ. დავღეჭ, жевать.

**დაცრა** (ვა თავს), ზ. მ. თავზედ დავაყრი, посыпать на голову, ქილ. 391; (ვსცრი, ვსცერ), ზ. მ. გავსცრი, просѣять.

**დაცრცვა** (ვსცარცავ), ზ. მ. გავსცარცავ, разграбить, **დაცრცვილი**, ограбленный.

**დაცუდვილი**, ზედ. ტიმ. 62, обработанный.

**დაცურვა**, ნახე, დაცორვება.

**დაცუცქვა** (ვსცუცქდები), ძაღლთათვის: უკანა ფეხებზედ დავსჯდები, сѣсть на заднихъ лапкахъ: (о собакѣ).

**დაცქაფება** (ვა), ზ. მ. забрызгать.

**დაცქერა, დაცქირება** (ვსცქერ ან ვაცქერ, ვაცქირებ), ზ. უ. თვალს დავასტერებ, пристально смотрѣть, (ვაცქერდები, ვსცქერდები), იგივე დავსცქერი; ჩემი ოთახი დასცქერს მეიდანსა, моя комната окнами выходитъ на площадь.

**დაცქეტა, დაცქვეტა** (ვა თვალსა), ზ. უ. თვალს დავასტერებ, пристально смотрѣть на, ქილ. 648; ცხენმა ყურები დაცქვიტა, лошадь навострила уши.

**დაცქნაფვა** (ვიცქნაფები), ზ. ვ. გავინაბვი, გავყუჩდები, оцѣпенѣть, притаиться, (ვცქნაფავ), ზ. მ. გავნაბავ, привести въ неподвижность отъ страха.

**დაცხება** (ვსცხებ), ზ. მ. წავსცხებ, წავუსვამ, помазать, ლევიტ. 14—29; სიბრ. 102.

**დაცხელება** (ვა), ზ. მ. ითქმის სახადისა თვის, бросать въ жаръ.

**დაცხიკვება** (ვა), ზ. მ. ცხვირს დავაცემინებ, чихать.

**დაცხომა** (ვსცხები, ვსცხი), ზ. ვდ. სიცხე ჩამოვარდება, ავცხელდები, становится жарко.

**დაცხრობა** (ვაცხრობ, დავაცხვრი, დავაცხვერ, სამღ. წ. დავაცხვრნენ, დავაცხვრნე), ზ. ვდ. დავამშვიდებ, დავაშოშმანებ, დავაყენებ ტკივილს, унять, утишать, ისაი. 58—13; საქმ. 19—35; დააცხვრენ ენა, замолчи, კალმ. 179.

**დაცხრომა** (ვსცხრები, დავსცხვრი, დავსცხვერ), ზ. ვდ. დავსდგები, დავსწყარდები, перестать, уняться, утихнуть; საქმ. 20—1; ისაი. 16—10; დაბად. 49—31; მარტ. 1—84; დასცხერინ მღვდელობისაგან, лишай священнодѣйствія; ბაქრ. 339, დაჴცხრა მთვარე, луна пошла на ущербъ, მოურ. 12; დამეცხრა, боль унялась, დავაცხვრენ ენა, пересталъ говорить, **დაცხრობილი, დამცხრალი**, მიმ. переставшій; -დამცხრალი მთოვარე, луна на ущербѣ.

**დაცხუნება** (ვა), ზ. მ. გავაცხელებ, სიცხეს ჩამოვაგდებ, согрѣвать.

**დაცხვრა** (ვსცხვრი, ვსცხვერ), ნ. დაცხრომა.

**დაცხრომება** (ვა), ზ. მ. დავაწყნარებ, унимать.

**დაძაბუნება** (ვი), ზ. მიჩ. დავსჯაბნი, დავსჩაგრავ, подчинить, сдѣлать подвластнымъ; угнѣтать, стѣснить; ერთმა მტერმა მეორე დაიძაბუნა, ვისრ.

154; врагъ сталъ угнѣтатъ врага, ქილ. 465; (ვძაბუნდები), ზ. ვდ. დავიჩაგრები, დავუღონოვდები; დავუსუსურდები, სიმხნე მომაკლდება); быть въ угнѣтеніи, потерять притутствіе духа, ვეფხ. 551; 734; ზოგჯ. დავსძველდები, მოვიშლები, придти въ вѣтхость, (ვუძაბუნდები), ზ. ვდ. დავემონები, დავემორჩილები, покориться, повиноваться, ვეფხ. 827; დამიძაბუნდეს, ე. ი. ჩემთან მყოფთა შეეშინდათო, бывшіе при мнѣ потеряли присутствіе духа, ვეფხ. 597, მიჯნურობამ დამიძაბუნა, любовь сковала меня, ვისრ. 154; 127; 144; 66; დავუძაბუნებულვარ, я нахожусь въ послушаніи, въ угнѣтеніи, **დაძაბუნებული**, მიმ. подчиненный, -სახლი, обвѣтшалый домъ.

**დაძაგება** (ვა), ზ. მ. хулить, бранить.

**დაძალვა** (ვჰს). **დაძალიანება** (ვა), ზ. მ. ძალს დავაცან, მოვერევი, пересилить, одолѣть, взять верхъ.

**დაძახება** (ვა), ზ. მ. დავაყვირებ, заставить звать, ანც. 27; დავაძახებ ნაღარას, затрубить въ трубу, 2 ქართლ. 53; (ვი), ზ. მიჩ. кричать, (დავუძახებ), ზ. მ. დავჰპატიჟებ, звать, приглашать, (ვჰძახებ, ვსძახი), ზ. უ. დავჰყვირი, кричать сверху, დავძახი სიმღერას, воспѣвать, დავუძახივარ, онъ звалъ меня.

**დაძახვა** (ვსძახავ), ზ. მ. ორთა ძაფთა ერთად შევასთავ, ссучить, крутить.

**დაძახილი**, ივერია № 36, 5 (1878)?

**დაძგარუნება** (ვა), ზ. მ. ერთიანად თოფის გავარდნა, залпомъ выпалить საბ. ლ.

**დაძგერება; -რა,** (ვა), ზ. მ. დავაჯახებ, ვაკვეთებ, შევახლი, ударить, ткнуть, (ვაძგურდები), ზ. ვდ. დავეჯახები, დავეკვეთები, броситься, кинуться на кого; наткнуться, ტყვია გულს დასძგერებოდა, пуля вонзилась ему въ грудь, ჩონგ. 85.

**დაძებნვა, დაძებნა** (ვჰსძებნი, -ნე), ზ. მ. მოვსძებნი, искать, დაძება (ვეძები, ვეძიე), ზ. მ. მოვსძებნი, искать, საზოგადო ლაპარაკში; რას დამაძებ, какая тебѣ нужда до меня, რას დავუძებ, какое мнѣ дѣло, какая мнѣ нужда, ანც. 2—8; 4—45; ერისთ. 96.

**დაძეგვა** (ვჰს), ზ. მ. დავსცეხვ, დავსძეძკ, გავლეწ, молотить.

**დაძენა** (ვაძენ, ვჰსძენ, ვსძინე), ზ. მ. დავრთავ, მოვუმატებ, придать, прибавить, присовокупить, დამაძენ, ჩონგ. 89, ты прибавляешь мнѣ.

**დაძეძგა** (ვჰს), ზ. მ. დავსძეგვ, დავსცეცხვ, დავნაყავ, толочь, истолочь, (ვა), ზ. მ მოვიგლი, მოვიქლეშ, ვიცკვენ რისამე მოჭირებით, прищемить, придавить; ссадить, стереть кожу.

**დაძველება** (ვა), ზ. მ. მრავლის ხმარებით უხმარ შევიქმ, დავაუძლურებ, старить, дѣлать ветхимъ, იობ. 9—3; და დააძველა რიგი მოსესი, и упразднилъ за ветхостью законъ Моисея, ხომხ. საშ. შესავ. 2; (ვსძველდები), ზ. ვდ. ვსცვდები, ვსძველდები, постарѣть, обвѣтшать; მარკ. 1—77; დაძველებული, -ბადი, მიმ. постарѣлый, დაძველებულება, ს. სიძველე, постарѣлость.

**დაძვირება** (ვა), ზ. მ. ფასს ვუმატებ, დავაძვირებ, дорожить, (ვსძვირდები), ზ. ვდ. ფასი მემატება, вздорожать, ვეფხ. 1077; становиться рѣдкимъ, შენი ნახვა დამძვირებია, видѣть тебя, стало для меня рѣдкостью, რუსუდ. 633, წყალობას ნუ დამიძვირებ, რუსდ. 983; не оставляй меня безъ своей милости, დავრ. 53; დაძვირებული, მიმ. дорогой; рѣдкій. [დახწევა ნ.

**დაძვრენა** (თავს დავაძვრენ), выплетаться, თავის

**დაძინება,** სხ. მიძინება, შესვენება ყოვლად წმინდისა ღვთის მშობლისა, успѣніе св. Богородицы, (ვა), ზ. მ. მივაძინებ, მოვასვენებ, усыплять; (ვიძინებ), ზ. მიჩ. მოვისვენებ, ძილში შევალ, заснуть, ვისრ. 165; (დამეძინება, დამძინებია), ზ. მიჩ. ვ. засыпаю, ვისრ. 55, 81; დაძინებული, მიმ. მოსვენებული, заснувшій; умершій, მარკ. 1—141.

**დაძინება** (ვსძინებ), ზ. მ. დავართავ, მოვუმატებ, придавать, прибавлять.

**დაძირვა** (ვჰ), ზ. მ. დავილევ, დავანთქამ, დავღუპავ, потоплять, погружать на дно; (დავიძირვი, დავეძირები), ზ ვ. დავინთქმი, დავილეკები, погружаться на дно, გამოსლ. 15—16.

**დაძლევა** (ვჰს), ზ. მ. დავსძალავ, დავაჭარბებ, пересиливать; перевѣшиватъ, ვეფხ. 632, ზუნ. კ. 22; მოვერევი, осилить, რუსუდ. 244; осаждать, тянуть на дно (о водѣ).

**დაძლიერება** (ვა), ზ. მ. ძალს მივსცემ, усиливать, (ვსძლიერდები), ზ. ვდ. ძალს მოვიცემ, გავსძლიერდები, усилиться, კავშ. 274.

**დაძმანი**, ს. братъ и сестра.

**დაძმარება** (ვა), ზ. მ. ძმრად გარდავაქცევ, превращать въ уксусъ, окислять; (ვძმარდები), ზ. ვდ. ძმრად გარდავიქცევი, окисляться, დაძმარებული, окислый, მდაბ. დაღონებული, озабоченный.

**დაძმობა, -ძმობის სიყვარული,** ან დაძმებრივი სიყვარული, любовь брата и сестры, რუსუდ. 255, 818.

**დაძმობილება** (ვჰძმობილდები, ვუძმობილდები), ზ. ვდ. გავუმეგობრდები, побрататься, подружиться, სიბრძ.

**დაძონძა** (ვჰსძონძავ); დაძონძება (ვა), ზ. მ. დავაკერებ, საკერებელს დავუდებ ძველსა, დავაკონკებ, заплатить, зачинить старое поатье, (ვსძონძდები). ზ. ვდ. დავსძველდები, обвѣтшать, დამიძონძდა სამოსელი, одежда моя обвѣтшала; დაძონძილი, ветошь.

**დაძრახვა** (ვჰ), ზ. მ. განვიკითხავ, განვაქიქებ, გავჰკიცხავ; осуждать, ნ. დაზრახვა; (ვიძრახები). ზ. ვ. დავიზრახები, осуждаться.

**დაძრვა** (ვსძრავ, ვსძერ), ზ. მ. შევანძრევ, შევსძრავ, пошевелить, подвинуть, тронуть, (ვიძვრვი, ვიძერ); ზ. ვ. შევინძრევი, пошевелиться, поколебаться, двигаться, რუსუდ. 887; საშ. სომხ. 235; დავით. 17—7; ზუნ. კარი. 235; დაძრული, მიმ. покачнувшійся отъ землетрясенія.

**დაძრვა** (ვჰს), დაძრობა (ვა), ზ. მ. გავჰყინავ, ყინვით წავახდენ, замораживать, (დავიძრვი, დავიძრობ), ზ. ვ. მიჩ. отморозить, დავიძრობ ყურებსა, отморозить себѣ уши, вымерзнуть, вызябнуть.

**დაძრობა** (ვა), ზ. მ. დავჰგლეჯ ან ამოვჰგლეჯ, выдергивать. -კბილებს, выдергать зубы.

**დაძრომა** (ვსძვრები, ვსძვერ), ზ. ვ. ძრომით ვალ, ვლოლავ, ползти, მდაბ. აქა იქ დავდივარ, слоняться, бродить; ხელიდამ დამძვრა, выскользнулъ изъ рукъ.

**დაძულება** (ვა), ზ. მ. შევაძულებ; посѣять ненависть, (ვსძულდები), ზ. ვდ. შევსძულდები, опротивѣть кому.

**დაძუნწება** (ვა), ზ. მ. დავაძვირებ, ძვირს ან ძუნწს გავხდი, дѣлать скупымъ, (ვჰძუნწდები), ზ. ვდ. ძუნწი გავხდები, стать скупымъ.

**დაძუნძულება** (ვსძუნძულდები), ზ. ვდ. დავდივარ ძუნძულით, рыскать.

**დაძღომა** (ვჰსძღები), ზ. ვ. გავსძღები, насытиться, ბუჯ. 12, (ვაძღები ვაძეღ, მდაბ. ვაძეხ), იგივე დავსძღები; (დავაძღონი, ვაძღონე), ზ. მ. გავაძღებ. насыщать, დარეჯ. 2—91.

**დაწაკწაკება** (მა), беретъ меня дрожь.

**დაწალიკება** (ვა), ზ. მ. მწკრივად, ჩარიგებით ვდივარ, идти гусемъ.

**დაწამება** (ვსწამებ), შევასმენ, დავაბრალებ, ბრალს დავდებ, შევსწამებ, оговаривать, обвинять, ვეფხ. 990; ალბ. 86; (დამაწამებ), ზ მ. დამაჯერებ, увѣряешь меня, ვეფხ. 990.

**დაწამლვა** (ვჰ). отравлять многихъ.

**დაწამწამება** (ვა), ზ. მ. დავახამხამებ, დავფახავ თვალსა, мигать, ვეფხ. 294.

**დაწანწალება** (ვჰს). ზ. უ. დავეთრევი, рыскать.

**დაწაფება** (ვეწაფები), ზ. თვ. ხარბად ვსვამ წყალსა, пить съ жадностью, საბ. ლ.

**დაწბილება** (ვა), ზ. მ. ბიაბრუდ გავჰხდი, შევარცხვენ, конфузить, срамить, (ვსწბილდები), сконфузиться, ვეფხ. 199.

**დაწება** (ვა), ზ. მ. გავავლებ, დავასველებ წყალში, обмокнуть.

**დაწებება** (ვა), ზ. მ. მივაკრავ, დავაკერებ წებოთი, склеить.

**დაწევა** (ვჰსწევ), ზ. მ. დავზიდავ: მოვსწევ; потянуть, подвинуть, нагибать, наклонять; (დავიწევ), ზ. მიჩ. მივიწევ; დავიდრეკ. отодвигаться; опускаться, ფიზიკ. 73, 75; (დავაწევ), მაგალ. ერთსყოფას დავაწევ, поднять шумъ, **დაწეული**, მიმ. отодвинутый; **დაწევინება** (ვა), ზ. სხმ. დაზევინება, заставить отодвинуться.

**დაწევნა** (ვსწევ, ვსწევნი, -ვნე), ზ. მ. უკან დავადევნებ მოსაწევნელად, отправить въ погоню, (ვეწევი), ზ. თვ. მოვეწევი, догнать, настичь, გორგ. 281.

**დაწერა**, სხ. ღვთის-განგება და დაწერა იქმნა შენს თავზედ, предопредѣленіе Божье и судьба сбилось надъ тобою, ვისრ. 16, (ვჰ), ზ. მ. მელნით და კალმით გამოხატვა ჰაზრისა; დავჰხატავ, написать; нарисовать, ბუჯ. 10; ჯვარს დავსწერ, вѣнчать, ღმერთმან ჯვარი დაგწეროს, Богъ, да благословитъ тебя, т. е. да избавитъ тебя отъ всякаго зла, ჯვარი გწერია, ты огражденъ знаменіемъ креста, პირჯვარ დავსწერ, крестить кого, დავსწერ მამულსა ვისზედმე, переписать имѣніе на имя кого либо, ალბ. 157; (ვი), ზ. მიჩ. писать для себя, -პირჯვარს, перекреститься, (ვუ), ზ. მ. написать для кого либо, (ვა), ზ. მ. მომაცებულს დავსწერ ვისზედმე, ან შევაწერ დებულებას, присчитывать; облагать податью; დავაწერ ვალად, присчитывать къ долгу, -დებულებას, обложить податью, დასც. 6, (ვიწერები), ზ. ვ. писаться, (ვეწერები), ზ. თვ. ჩავიწერები, записываться, გამოვიხატები, изображаться, დარეჯ. 21, **დაწერილი**, დანაწერი, მიმ. написанный, **დაწერინება** (ვა), заставить написать.

**დაწერტა** (ვს), ზ. მ. დავსჩხვლეტ, колоть, тыкать, пырять, დავსწერტ ხორცსა, терзать тѣло, მსაჯ. 8—7; დავჰსწერტ მახვილითა, извести мечемъ. იეზეკ. 23—47; (დავიწერტები), ზ. ვ. быть истерзану, ქილ. 236.

**დაწესება**, ზზ. განწესება, учрежденіе, постановленіе, узаконеніе; (ვა), ზ. მ. განვაწესებ, დავსდებ, წესს, რიგს, учредить, постановить; узаконить; მალაქ. 3—11; ისაი. 10—6; ერისთ. 41; (ვეწესები, დავჰწესდები), ზ. თვ. განვეწესები, учреждаться, **დაწესებული**, მიმ. учрежденный, ქვეშ დაწესებული ლაშქარი, подчиненное войско, 2 ქართლ. 18, 25; **დაწესებულება**, учрежденіе, заведеніе.

**დაწეწა** (ვჰ), ზ. მ. გავსწეწ მატყლსა და სხ. мыкать, чесать ленъ, ავბურძგნი, ავშლი თმასა, ерошить волосы.

**დაწვა**, სხ. сожженіе, (ვსწვავ), ზ. მ. ცეცხლით მოვსპობ, განვაუქმებ, сжечь, ვაწყენ, განვამწარებ, огорчать, დავსწვავ თვალსა, выжечь глазъ, ალბ. 157; პილპილი პირს დაჰსწვავს, перецъ жжетъ ротъ, დავსწვავ აგურსა, жечь кирпичъ, დავიწვავ ხელსა, обжечь себѣ руку, დავუწვავ გულსა, огорчить кого, გულს დამწვავს, производить жегъ на сердце; სიბრ. 50, თუ, მზეო, დაგიწვავ ჩემიცა დაწვა მზებარე, ვეფხ. 525; ე. ი. შენის სიყვარულით ალი მომკიდებია როგორც რომ მზე სიტფოთი განაცხოველებს ქვეყანასა (არე); о солнце, ты согрѣла мою любовь, какъ солнце своими лучами согрѣваетъ вселенную, ვეფხ. 525, (ვიწვები, ვიწვი), ზ. ვ. ცეცხლით მოვისპობი, сожигаться, сгорѣть, საზოგ. ლაპ. განვამწარდები, огорчаться, ვისრ. 154; გული დამეწვა, я огорчился, мнѣ стало жаль; სახლკარი დამეწვა, сгорѣлъ у меня домъ и имущество, ვისრ. 21; დაგიწვივარ, я огорчонъ тобою; **დამწვარი**, მიმ. сгорѣвшій; огорченный, დაწვევინება (ვა), ზ. სხმ. заставить жечь, 2 ქართლ. 558.

**დაწვართნა** (ვჰსწვართნი), ზ. მ. დავარიგებ, наставляти, რუსუდ. 823.

**დაწვდა** (დავიწვდი, ვიწვადე), ზ. მ. ამოვიღებ; ავიღებ, вынуть, обнажать, схватить, ვეფხ. 1372; მათ ისრები დაიწვადეს, они схватили стрѣлы, მოურავ. 163; დავიწვდი ხმალსა, обнажить саблю, 2 ქართლ. 284; რუსუდ. 609; **დაწვდომა** (ვაწვდები), ზ. ვდ. ხელს დავავლებ, схватить; დაწვდენა, (დავეწვდები), იგივე დავაწვდები, რუსუდ. 451.

**დაწვევა** (ვაწვევ, ვიწვევ, წვიე), ზ. მ. მოვიწვევ, დავჰპატიჟებ, приглашать.

**დაწვეთა**, **დაწვეთება** (ვა), ზ. მ. დავაღვენთებ, накапать, დამწვეთება სისხლი, кровь польетъ съ

меня, ვეფხ. 1029; (ვეწვეთები), ტ. თვ. დაეღვენთები, капать.

**დაწვენა** (ვა), ტ. მ. ადგილზედ დავსდებ, დავაძინებ, заставить лечь, положить; укладывать спать, გვერდით დავუწვენ, положить кого съ боку, ვისრ. 81; ნ. დაწოლა.

**დაწვერა** (მზე დაეწვერა), ტ. თვ. მზე ჩადის, солнце склоняется, заходитъ, ქილ. 533.

**დაწვიმვა** (ვჰს), ტ. მ. წვიმისათვის; დავასველებ, დავნამავ, о дождѣ: накрапывать, подмочить дождемъ, დაწვიმული, подмоченный.

**დაწვლილება, დაწვრილება** (ვა), ტ. მ. დავჭყოფ წვრილ ნაწილებად; დავაკნინებ; გავათხელებ, დავაწმინდავებ, дробить; умалять; дѣлать тонкимъ, დან. 2—35; იერემ. 48—12; ვისრ. 145; (ვსწვლილდები), ტ. ვნ. დავსწმენდები, დავწვრილდები, умаляться, дѣлаться тонкимъ, დაბად. 3 — 7; **დაწვლილებით**, ზზ. ვრცლად, подробно, **დაწვლილებული**, მიმ. умаленный, утонченный, მარგ. 2—42.

**დაწვრთა** (ვჰსწვრთი, -ვართე), научать.

**დაწვნა** (ვსწნავ, ვსწან), ტ. მ. ვთხზავ, ვწმასნი, заплетать, ნ. დაწნვა.

**დაწიდნვა** (ვჰ), ტ. მ. დავრგავ, сажать напр. виноградную лозу и т. п. [сверху.

**დაწივლა** (ვსწივი), ტ. უ. დავჭყვირი, кричать

**დაწივლება** (ვა), ტ. მ. დავაყვირებ, заставить визжать, (ვი), ტ. მიჩ. დავიყვირებ, завизжать.

**დაწითლება** (ვა), ტ. მ. გავაწითლებ; წითლად შევღებავ, заставить краснѣть; красить въ красную краску, (ვსწითლდები), ტ. ვნ. წამოვსწითლდები, გავსწითლდები, краснѣть, პირი დამიწითლდა, лицо мое покраснѣло, ვისრ. 35.

**დაწიკვება** (ვა, -მაგ. წვერს), ტ. მ. წვერს დაეგლეჯ, выщипать бороду, ქილ. 583; დაწიკვა (ვჰს), ტ. მ. დავიჭერ, брать, взять, 2 ქართლ. 526; (ვუ), ტ. მიჩ. დავუხუთავ საქონელს, დავუჭერ, заарестовать имущество, задержать, დავიწიკებ მამულსა, арендовать имѣніе.

**დაწინაურება** (ვი, ვა), ტ. მ. წინ გავგზავნი; წარმატებ საქმეში, послать впередъ; способствовать къ успѣхамъ, გორგ. 295; (ვსწინაურდები), ტ. ვნ. წინ-გავასწრობ; წარვემატებ საქმეში, опередить; преуспѣвать; **-ბული**, опередившій.

**დაწინდება, დაწინდრება** (ვა), ტ. მ. დავაგირავებ, отдавать въ залогъ, закладывать, დაგიწინდავს ქალწულება, ты обѣщалъ пребыть въ дѣвствѣ, მარგ. 2—192; (ვი), ტ. მ. დავიგირავებ, გირაოდ ავიღებ, принять въ залогъ, მარგ. 2—139; (მი), ტ. მიჩ. დამიგირავებ, отдаешь мнѣ подъ залогъ, სამ. გიორ. მ. 6.

**დაწინდვა**, სს. დანიშნვა ქალვაჟთა საქორწილოდ, сговоръ, обрученіе; (ვჰ), ტ. მ. დავნიშნავ ქალს; დავაგირავებ, обручить; закладывать, отдавать въ залогъ, ალ. 94, საზოგ. ლაპარ. დავიჭირე ვენახს და სს. взять въ аренду; საცოლოდ დაუწინდავს, онъ обрученъ на женитьбу, ვეფხ. 1233.

**დაწიწკნა** (ვსწიწკნი, -ნე), ტ. მ. კბილით დავჩიჩქნი, დავსჩქლეთ, кромсать зубами.

**დაწინწკვლა** (ვჰ), ტ. მ. გავსწუწავ, წინწკალს დავასხამ, закапать, забрызгать.

**დაწიოკება**, სს. остраска, (ვა), ტ. მ. დავაფრთხობ, შევაშინებ, дать остраску кому, встрѣвожить, კაცია 20, 23, რუსულ. ქართ. ლ.

**დაწიხლვა, დაწიხნვა** (ვჰს), ტ. მ. წიხლსა ვჰკრავ, лягнуть, მოურავ. 254; (ვიწიხნები), ტ. ვ. წიხლით ვიცემები, лягаться.

**დაწკაპება** (ვა), დავაწვეთებ, набрызгать.

**დაწკარუნება** (ვა), ტ. მ. ზარს დავრეკ, звонить, დავაჟღარუნებ, бренчать.

**დაწკეპა** (ვჰ) ტ. მ. წკეპლით გავლახავ, наказать розгами, ცხენები დაწკეპეს, 2 ქართლ. 401, пришпорили лошадей, დაწკეპილნი დგანან, стояли въ струнку.

**დაწკმუტუნება** (დავი), ტ. უ. დავიჩხავლებ, провизжать.

**დაწლვა** (ვჰ), ტ. მ. გამოვჰსწლავ, გამოვჰშიგნავ выпотрошить.

**დაწლობა** (ვა), ტ. მ. დავაწვლილებ, გავხდი, умолять, истощать, ცანი დამწლობია, я исхудалъ, (მეწლობა, მწლობია, ან დამწლობილვარ, დავსწლობილი, исхудать, ვისრ. 25, 34, 141, 148.

**დაწმახნვა** (ვჰ), ტ. მ. перепутать.

**დაწმახება** (ვა), დავაჭანგებ, დავამჟავებ, окислять, (ვწმახდები), ტ. ვნ. დავმჟავდები, окисляться.

**დაწმენდა** (ვჰ), ტ. მ. დავასუფთავებ, გავარჩევ რიოშისაგან, чистить; очищать; (დიწმინდები), ტ. ვ. დავსუფთავდები, очищаться, (ვიწმინდები, ვსწმინდები), ტ. ვნ. ნოცრთათვის; დავსდგები, დავყუნდები, устояться, отстояться (о напиткахъ), ბაგრ. ბაგ. 123; სამზ. 145, **დაწმენდილი**, მიმ. очищенный.

**დაწნეხა** (ვჰს), ტ. მ. დავსწურავ ყურძენსა საწნახელში, давить виноградъ, გამოვხდი ზეთსა, выгонять масло, გამოსლ. 27—20.

**დაწნვა** (ვჰს), ტ. მ. ვთხზავ, ვწმასნი, заплетать.

**დაწნილება** (ვა), ტ. მ. წნილად ჩავდებ, мариновать овощи.

**დაწოდება** (ვეწოდები), ტ. თვ. хватать, доставать.

**დაწოლა** (ვჰწვები), ტ. ვნ. ქვეშაგებში ჩავსწვები დასაძინებლად; ქალთა თვის: ვმშობიარობ, ложиться; разрѣшаться отъ бремени, (ვაწვები), ტ. ვნ. ზედამ დავაჭირებ, налечь, სამ. მოსეს 31; თავს დავაწვები, обременить кого, ალექ. 54; დამაწვნეს სევდანი, грусть стѣснила меня, რუსულ. 983; გულზედ დამაწვა საჭმელი, пища стѣснила мнѣ грудь; უბედურობა დამაწვა თავსა, меня постигло несчастіе.

**დაწოლა**, ს. მშობიარობა ქალისა, роды.

**დაწონა** (ვა), ტ. მ. წონაში მოვუმატებ, прибавлять къ вѣсу.

**დაწრეტა** (ვჰს), ტ. მ. დავანაშურავ, სრულიად გამოვაღებ ნოცრისა, выцѣдить: опорожнить; (ვიწრიტები), ტ. მ. დავნაშურდები, დავიცლები, выцѣживаться, опорожниваться; ლევიტ. 1—75.

**დაწუდა**, ნ. დაწვდა.

**დაწუწუნება** (ვი), ტ. უ. запищать; (ვუ), пища звать собаку, лошадь.

**დაწუნება** (ვი, ვუ), ტ. მ. არ მოვიწონებ, გავაცუ-

დებ, браковать, охуждать, неодобрять, ქილ. 252; არცა ვისგან დაიწუნოს, არცა სხვათა უწუნებდეს, ვეფხ. 18; неосуждать другаго, значить самому неподвергаться осужденію, (დავიწუნები), ზ. ვ. არ მოვიწონები, неодобряться, подвергаться охужденію, **დაწუნებული**, მიმ. неодобренный, საღთო წერილში: დაჩაგრული, დაჯაბნული, обиженный, оскорбленный, დავით. 102—6; საქმ. 7—24.

**დაწუნწვა** (ვა), ზ. მ. забрызгать.

**დაწურება** (ვა), ზ. მ. ჭულეჭით გამოვსწურავ, выжимать, (ვიწურები), ზ. ვღ. გამოვიწურები, выжиматься, ქალბატონი შიშით დაიწურა, барыня отъ страха задрожала, ანც. 2—7.

**დაწურვა** (ვჰს), ზ. მ. გამოვსჭულეჭ საწურავით ან ხელით გამოვადენ ნოჭიოს; გავსწურავ, გავაცარებ ნოჭიოსა რაშიმე დასაწმენდად: давить, выжимать; процѣживать; მზე დაწურვაზედ იყო, солнце склонялось, კაცია 57; დაგწურევენ, приведутъ тебя къ заключенью, ხრონ. ზრონ. 28, (დავიწურები, -რე), ზ. ვ. გამოვიწურები, выжиматься, ვისრ. 73.

**დაწურილება**, ნ. დაწვრილება.

**დაწუხვა** (ვიწუხავ, ვიწუხე ან დავიწუხნე), ზ. მ. დავხუჭავ თვალს, смыкать, жмурить глаза, (ვუწუხებ), ზ. მიჩ. закрыть кому глазъ, მაც. 13-16; (დავიწუხები), ზ. ვ. დავიხუჭები, закрываться (о глазѣ), ვეფხ. 1126.

**დაწუწვა** (ვჰ), ზ. მ. набрызгать.

**დაწუწუნება** (ვი), ზ. უ. завизжать.

**დაწყალობება** (ვჰს), ზ. მ. წყალობას მივცემ, დავაჯილდოვებ, награждать

**დაწყდომა** (დავაწყდები), ზ. მ. თავს-დავაწვები, დავამძიმებ, შევაწვრებ, налечь на кого, обременить; (დავსწყდები), ზ. ვღ. მოვსწყდები, მოვილალები; მოვისპობი, მოვიკვეთები, утомиться, устать; изсякнуть, остановиться, ისუ 3—13; 4—7; 9—32; შიშით დასწყდნენ, обомлѣли отъ страха, ანცონ. 3—40; დამიწყდა ცხენი, лошадь моя утомилась, она безъ ногъ, რუსუდ. 368; დამწყდა ცრემლი, у меня слеза обсохла, რუსუდ. 411; დამწყდარი, მიმ. усталый.

**დაწყება**, სხ. დასაბამი, начало, კავშ. 278; (ვი), ზ. მ. მოვჰყვები, ხელ-ვჰყოფ, начинать, ალბ. 99; ვუ-ლაპარაკა, начать съ кѣмъ переговоры, გორგ. 8; სიბრ. 132; ვისრ. 4, 11; დავიწყებ სიარულსა, пойти, **დაწყებინება**, (ვა მაგალ. სიარულს), заставить начать, რუსუდ. 375, 455.

**დაწყევა** (ვჰს), დაწყევლა (ვსწყევლი, ვლე), ზ. მ. შევაჩვენებ, დავჰკრულავ, მეხს-დავაყრი, проклинать, (დავიწყევი, -ვლი), ზ. ვ. проклинаться, **დაწყევლილი**, მიმ. проклятый.

**დაწყვდევა**, ნ. დამწყვდევა.

**დაწყვეტა**, **დაწყვეტა** (ვჰს), ზ. მ. მოვსწყვეტ, დავჰგლეჯ; მოვსწყვეტ, მოვღალავ, მოვჰქანცავ; прервать, разодрать; утомить, изнурить, ანც. 3—24; ვეფხ. 1347, მირიან. 101, 122, მაგალ. ხლტომით მუხლებს დავიწყვეტ. -სისხლისა, остановить кровь, რუსუდ. 873; (ვაწყვეტ მიწას), ზ. მ. მიწას დავახლი, повалить, ударить объ землю, ვეფხ. 906; დამწყვიდე ლენა ცრემლისა, ე. ი. დამიშრიტე ცრემლი, ты осушилъ мнѣ слезы; **დაწყვეტილი, -ვეტილი**, მიმ. утомленный, ქილ. 460, ნ. დაწყდომა; იმედ დაწყვეტილი, ვისრ. 127, потерявшій надежду.

**დაწყვნა**, ნ. დაწყობა.

**დაწყთომა** (დავსწყთები), ნ. დაწყდომა.

**დაწყვნა**, ნ. დაწყობა; დაწყთომა, ნ. დაწყდომა.

**დაწყვდევა** (ვაწყუდევს, -დი), ზ. მ. დავახშობ, დავჰკეტ სახლსა, ან პატიმრად სადმე, заключить, запереть, заточить.

**დაწყლვა** (ვჰსწყლავ), ზ. მ. დავჰსჭრი, დავჰკოდავ, ранить.

**დაწყლულება** (ვა), ზ. მ. დავსჭრი, მოვსწყლავ, ранить, დამწყლულა, ზ. მიჩ. уязвилъ меня, ვეფხ. 99; ვისრ. 75, 82; 112; (ვწყლულდები), ზ. ვღ. დავჯირჯვდები, დავჩირქდები, нагнаиваться, струпѣть, დაწყლულებული, მიმ. нагноившійся.

**დაწყნარება**, სხ. спокойствіе, миръ, რუსუდ. 429; 1 ქართლ. 339; დაწყნარებით, тихо, спокойно, ვისრ. 20; ანც. 6—38, (ვა), ზ. მ. დავამშვიდებ, მოვასვენებ, მოვამდორებ, გავაყუჩებ, დავაშოშმინებ, успокоить, усмирить, угомонить, დავიწყნარებ გულსა, успокоить себя, რუსუდ. 756; ვისრ. 189; დამიწყნარდა, онъ смирился передо мною, ვეფხ. 197; (ვჰსწყნარდები), ზ. ვღ. დავმშვიდდები, утихать, успокоиваться, ვეფხ. 387; გორგ. 5; 134; 2 ქართლ. 550; (ვუწყნარდები), ზ. ვღ. დავუმშვიდდები, смириться передъ кѣмъ; ქვეყანა დასწყნარდა. страна успокоилась, **დაწყნარებული**, მიმ. спокойный, смирный, ისაი. 7—4, **დაწყნარებულება**, ს. спокойствіе, затишье, 1 ქართლ. 341.

**დაწყობა**, სხ. полаганіе, кланіе, (ვა), დავსდებ, დავსდგამ; დავალაგებ, класть, полагать; приводить въ порядокъ, устроить; დაწყვნა (ვაწყვნი, ვაწყვენ), იგივე დავაწყობ; (ვიწყობი), ზ. ვ. დავიდები, полагаться, დავაწყობ ხპათა, поставить въ строй войско, 1 ქართლ. 255, (ვეწყობი), გავურიგდები, შევურიგდები, сговориться, помириться, სხბ. ლ. დაწყობილი, მიმ. положенный.

**დაჭადრაკული**, ზედ. კუბო-კუბო, шахматный, клетчатый.

**დაჭამა** (ვჰს), ზ. მ. შევსჭამ, შევსთქვლეპავ, съѣдать, დანიელ. 41—20; იაკობ. 5—2.

**დაჭანგება** (ვა), ზ. მ. დავამჟავებ, დავაწმახებ, окислять, (ვსჭანგდები), ზ. ვღ. დავწმახდები, окисляться.

**დაჭარბება** (ვა), ზ. მ. დავსძლევ წონაში, ან დავსძალავ, გარდავერევი, გარდავემატები, перевѣшивать, перетягивать: пересиливать; превосходить; რუსუდ. 575, 911; 476, 776; ქილ. 339; (დავსჭარბდები), ზ. ვღ. დავსძლევ წონაში, გარდავერევი, გარდავემატები, перевѣшивать, перетягивать; быть въ излишествѣ.

**დაჭაშნიკება** (ვა), ზ. მ. ჭაშნიკად ვასმევ, дать отвѣдать, попробовать (вино), ქილ. 165, 347.

**დაჭდევა** (ვა), ზ. მ. ჭდეს დავსვამ, нарубать, насѣчь на деревѣ знакъ, ქილ. 284, (ვეჭდევი), ზ. თვ. нарубаться, დამეჭდო გულზედ ხელი, я скрестилъ руки на своей груди.

**დაჭედა**, სხ. ковка, ვისრ. 21, (ვჭედ, -დე), ზ. მ. ლურსმნებით დავაკრავ, დავლურსმავ, დავნალავ; დავჭკოდ, წყვილს გამოვასხამ მამალთა ხვასცანგთა, подковывать; оковывать, заковывать, сковать, наковать; холостить, ვისრ. 103; დავსჭედ ბორკილითა, заковать въ кандалы, რუსუდ. 560; დავსჭედ ლურსმნითა, пригвоздить, ვისრ. 51, 1 ქართლ. 269, დაჭედილი, მიმ. подкованный, скованный.

**დაჭენება** (ვა), ზ. მ. ცხენს დავარბენინებ, рыскать, спускаться съ горы верхомъ, დაჭენებული, ზედ. წაქცეული, დარღვეული კედელი, დაშლილი, გაქელილი; поврежденная (стѣна), ფსალმ. 61—3.

**დაჭერა**, სხ. задержанiе, занятiе; завоеванiе; (ვიჭერ, ვიჭირე, მდაბ. 2 პ. დაიჭი), ზ. მ. ვიპყრობ, მიჭირავს, შევიპყრობ, ხელთ-ვიგდებ; დავაყენებ; დავიპყრობ, ლაშქრობით ვიშოვნი ქვეყანას; დავიქირავებ; დავიცავ ადგილს, держать; взять, схватить, поймать; задержать, удержать, остановить кого; нанимать; завоевать, овладѣть; ქურდი დაიჭირეს, поймали вора, თევზს დავიჭერ, ловить рыбу, დავიჭერ ვისისამე მხარეს, держать чью либо сторону, თვალს დავიჭერ, смотрѣть за кѣмъ, ухаживать, სხვა ნაირად დავიჭერ საქმეს, иначе поведу дѣло, მზად დავიჭერ, держать на готовѣ, კაცია 73; საქმე ჭკუვით უნდა დაიჭირო, ты долженъ приняться за это дѣло съ умомъ, იმერეთი ხმლით დაიჭირა, онъ завоевалъ Имеретiю мечемъ, შორს დავიჭერ, несоглашаться, отказываться, სიბრ. 127; 97; თქვენს რჯულს დავიჭერ, приму вашу религiю, გორგ. 58; ხუთთა ოდენ ბაზიერთა მეტი არ დავიჭირე, только пять сокольничьихъ я удержалъ при себѣ, ვეფხ. 596; შენ შეგვედრებ, დაგიჭიროს, ვითა გმართებს ჩემსა ზრდილსა, ვეფხ. 781, я буду просить его содержать тебя, какъ прилично моему воспитателю, სიცოცხლესაც არ დაგიჭერ, непожалѣю для тебя и жизни, ნუ დამიჭერ, неудерживай меня, не жалѣй для меня; ბუხარმა თავი არ დაგიჭიროს, чтобы ты не угорѣлъ; (ვუ), ზ. მიჩ. შევუპყრობ, დავუყენებ; დავუპყრობ; задержать, удержать для кого либо, თავი ველარ დავუჭირე. я не могъ удержать его, მირიან. 108; დავუჭერ-ხელსა, взять за руку, თავს დავუჭერ, недавать воли, удерживать; შორს დავუჭერ, я несоглашаюсь, დავუჭერ სინათლეს, заслонять свѣтъ, ბერძნ. სამ. 266; დავუჭერ ქონებას, задержать имущество, სამ. ვახტ. 20; (ვიჭირვი), წმინდათა ცხოვ. 423, დავიჭირვი, ზ. ვ. დავიდები, удерживаться, ქონება დაიჭირვეს ან დაეჭირვის, заарестовывается имѣнiе, ვახტ. სამ. 18—19; **დაჭერილი**, მიმ. удержанный; пойманный; завоеванный; **დაჭერინება** (ვა), ზ. სხმ. заставить поймать, заставить арестовать, სამართ. ვახტ. მ. 177.

**დაჭერა** (ვაჭერ), ზ. მ. ხელს დავაბრჯინებ, нажать, დავაჭერ ფეხსა, давать ногою; стоять на своемъ.

**დაჭექა**, ნ. დაჭეხა; დაჭექება, произвести взрывъ, ცამდაიჭექა, небо разразилось громомъ.

**დაჭეშმარიტება** (ვა), подтвердить истину.

**დაჭეჭყა** (ვჰ), ზ. მ. დავჟეჟე, გავსჭყლეტ, раздавить, размять.

**დაჭეხა** (ვი), ზ. მ. დავიქუხებ; ჭაქანი გამივა; შევჰყვირებ, загремѣть; заревѣть, რუსუდ. 3, **დაჭეხება** (ვი), იგივე დაჭეხა.

**დაჭვირვა** (დავჰს), ზ. მ. დავნათი, сiять надъ чѣмъ, ერისთ. 34.

**დაჭვრეტა** (ვჰს), ზ. მ. დავხედავ, смотрѣть, სახლი მეიდანს დასჭვრეტს, домъ выходитъ на площадь, 2 ქართლ. 535.

**დაჭიდება** (დავსჭიდებ, -დე), ზ. მ. ვარკინებ, შევაბამ, заставить бороться, (დავეჭიდები, -დე), ზ. თვ. ვერკინები, შევებმი, вступить, въ единоборство.

**დაჭიმვა** (ვჰს), ზ. მ. გავსჭიმავ, გავსწევ, გავაბამ, натянуть, напяливать.

**დაჭინჭება** (ვა), ზ. მ. დავაკერებ ძველს, поставить заплатку.

**დაჭიკჭიკება** (ვჰ), ზ. უ. მფრინველთათვის; ვჰგალობ, о птицахъ: напѣвать, щебетать; ვისრ. 2, (ვსჭიაჭიკდები), ზ. ვდ. ჭიკჭიკს მოვჰყვები, начать пѣть.

**დაჭინჭრვა** (ვჰს), ზ. მ. ჭინჭრით დავსუსხავ, жечь крапивою, საბ. ლ. ნ. სხუნა.

**დაჭირება, დაჭირვება**, სზ. საჭიროება, ხელმოკლეობა. გაჭირება, нужда, რუსუდ. 307, (ვა), ზ. მ. საჭიროებაში შევიყვან, вводить въ нужду, (ვსჭირდები, ვჭირდი), ზ. ვდ. საჭიროება მაქვს, имѣть нужду, надобность; нуждаться, დამჭირდება, -და; საჭიროდ გამიხდება, понадобится мнѣ, потребуется для меня; დამეჭირა და მოგყიდე, я сталъ нуждаться и продалъ тебѣ, სიგ. **დაჭირებული**, მიმ. нуждающiйся, **დაჭირებულება**, ს. нужда, ვისრ. 45, დარეჯ. 2—23; რუსუდ. 966; **დაჭირება** (ვა), ნ. დაჭერა (ვა).

**დაჭირვა**, სხ. задержанiе; нужда, ალბ. 74; 34; დაჭირების დღე, день нужды, (ვიჭირავ), ზ. მ. დავიჭერ, დავიპყრობ, შევინახავ, დავიცავ, держать, хранить, ვეფხ. 772; 823; ვისრ. 153, (დავეჭირვი), ზ. თვ. დავუხუთავ, დავუჭერ ქონებასა, удержать имѣнiе, სამ. ვახტ. 113, 169, 170, 171; **დაჭირვება** (ვა), ზ. მ. საჭიროებაში შევიყვან, стѣснять кого, (დამაჭირვებ), ზ. მიჩ. შემაიწროვებ; стѣсняешь меня, 1 ქართლ. 335; **დაჭირვინება** (ვა), სხმ. დავაჭერინებ, приказать поймать, (დავეჭირვინები), ზ. თვ. დავეჭერინები, позволить взять себя, სამ. ვახტ. 177, **დაჭირვებულობა, დაჭირებულება**, ს. нужда, მირიან. 232; გორგ. 232.

**დაჭირიანება** (ვა), ზ. მ. ჭირს-შევჰყრი, заражать чумою, зачумлять, (ვჭირიანდები), ზ. ვდ. ჭირი გარდამედება, зачумляться, სომხ. სამ. 358.

**დაჭირული**, მიმ. დაპყრობილი, დაცული, содержимый, хранимый, ვეფხ. 820.

**დაჭირხლვა** (ვჰ), დავჰთრთვილავ, покрыть инеемъ.

**დაჭიხვინება** (ვა), ზ. მ. заставить ржать.

**დაჭკვიანება** (ვა), ზ. მ. გონებას მოვიყვან, образумить, (ვსჭკვიანდები), ზ. ვდ. გონებას მოვალ, образумиться, ანტ. 2—58.

**დაჭკნობა, დაჭნობა** (ვა), ზ. მ. მოვაკლებ ორძილობასა მცენარეს, заставить вянуть, (ვჰსჭკნები, ვსჭნები), ზ. ვდ. ორძილობა მომაკლდება, увя-

дать; исхудать, რუსუდ. 886, ვეფხ. 1273; ვისრ. 153; ქილ. 389; ვარდი დამჭნობია, роза моя увяла т. е. я устарѣлъ; ვეფხ. 38; დაუჭნდა პირი, исхудалъ въ лицѣ, ქილ. 419.

**დაჭკუვება** (ვა), ზ. მ. დავაჭკვიანებ, образумить, (ვეჭკუდვები), ზ. თვ. დავჰფიქრდები, задуматься, საბ. ლ.

**დაჭლექება** (ვა), ზ. მ. ჩამოვახმობ, ჭლექად გავხდი, вгонять къ чахотку; (ვჰჭლექდები), ზ. ვდ. ჭლექი გავხდები, чахнуть, **დაჭლექებული**, მიმ. чахоточный; худой.

**დაჭმა** (ვჰჭამ), ზ. მ. შევჰსჭამ, съѣдать.

**დაჭმახება** (ვა), ზ. მ. დავაჭანგებ, დავაწმახებ, окислять, (ვჰსჭმახდები), ზ. ვდ. დავჰსჭანგდები, окисляться.

**დაჭმევა** (ვა), ზ. მ. ვაიძულებ ჭამას, შევაჭმევ, заставить съѣсть, ვეფხ. 1102, 1204.

**დაჭმუნება** (ვა), ზ. მ. შევაურვებ, შევანაღვლებ, огорчить, опечалить, (ვსჭმუნდები), ზ. ვდ. დავნაღვლიანდები, შევსწუხდები, огорчиться, опечалиться, ვეფხ. 734, 741, 791; 839; იეზეკ. 28—19.

**დაჭმუჭნვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰსჭყლეტ, დავჰსჭუჭყნი, დავბლუნძავ, мять, комкать, (ვიჭმუჭნები), ზ. ვ. დავიჭყლიტები, мяться, комкаться.

**დაჭნახვა**, ნ. დაჭკნობა; заставить вянуть, ვეფხ 156.

**დაჭნობა**, ნ. დაჭკნობა.

**დაჭორვა** (ვჰ), ზ. მ. насплетничать, наврать.

**დაჭოჭება** (ვა), ზ. მ. დავასველებ, намочить, напрудить водою.

**დაჭრა** (ვჰსჭრი, ვჰსჭერ), ზ მ. წვრილად დავკეპსავ, დავჰკეპ; დავჰკოდ, დავაწყლულებ, нарѣзать; изранить; ასო-ასო დავჰსჭრი, изрѣзать въ куски, 2 ქართლ. 289; დავჰსჭრი ხეთა, вырубать деревья; ალბ. 168; ვისრ. 166; ჩრჩილი დაჰსჭრის ტანისამოსს, моль ѣстъ платье, თაგვი დაჰსჭრის ფიცარსა, мышь грызетъ доску; სომხ. სამ. 391; დავიჭრი ფრჩხილებს, обрѣзать себѣ ногти, გული დანითა დამიჭრა, уязвилъ мнѣ сердце, ვეფხ. 356; (ვიჭრები, ვეჭრები), ზ. ვ. изрѣзываться; ვისრ. 119; (ვაჭრი, ვაჭერ), ზ. მ. нарѣзать надъ, **დაჭრილი**, მიმ. раненный, изъѣденный, нарѣзанный; **დაჭრევინება** (ვა), заставить нарѣзать.

**დაჭრაჭუნება** (ვა), ზ. მ. დავაჭრიალებ, производить скрипѣніе, (ვი), ზ. მიჩ. დავიჭრიალებ, заскрипѣть.

**დაჭყურეთა** (ვჰ ხორცსა), шпиговать мясо.

**დაჭრელება** (ვა), ზ. მ. ჭრელად ჩავაფერადებ, испещрять, (ვსჭრელდები), ჭრელად ჩავფერადდები, испещряться.

**დაჭრიალება** (ვა), ნ. დაჭრაჭუნება.

**დაჭრილის წამალი**, ს. მცენ. подбѣлъ; наперстникъ, парникъ, ერის. ლ.

**დაჭრილობა**, ს. დაწყლულება, დაკოდილობა, გერში, рана, ვისრ. 86; ისაი. 27—10.

**დაჭუჭნვა**, ნ. **დაჭმუჭნვა**; **დაჭუხვა**, ნ. **დაწუხვა**. [мять.

**დაჭუჭყნა** (ვსჭუჭყნი, -ნე), ზ. მ. დავხრუსტავ, из-

**დაჭყეტა** (ვა), (ვა), ზ. მ. დავაცქერებ, დავაშტერებ თვალს, смотрѣть пристально; კაცია. 12; თვალი დამიჭყეტა, вытаращилъ, выпучилъ на меня глаза, ერის. 2—52.

**დაჭყვირება** (ვა), **დაჭყივლება** (ვა), ზ. მ. დავაყვირებ; დავაღრიალებ ღორსავით, заставить кричать, (ვი), ზ. მიჩ. დავიყვირებ, кричать, визжать, (ვჰჭყივი), ზ. უ. ვჰყვირი, ვჰსჭკივი, кричать, ყარამ. 364, **დაჭყვირება თვალისა**, выпучить глаза, საბ. ლ.

**დაჭყვლეტა, დაჭყლეტა** (ვჰ), ზ. მ. დავსჭუჭყნი; გავსჭყლეტ, გავსრეს, измять, ქიმია 150; საბ. ლ. (ვიჭყლიტები), ზ. ვ. გავისრისები, измяться, -ფეხით, раздавить ногою, размять ногою.

**დაჭყუნვა, დაჭყუნა** (ვჰ), ზ. მ. გავჰქელავ, смять, საბ. ლ.

**დახავსება** (ვა), ზ. მ. ხავსით დავჰფარავ, покрыть мхомъ, (ვხავსდები), ზ. ვდ. ხავსიანი გავხდები, покрываться мхомъ, წვერი დამიხავსდა, у меня борода замшилась, მატყლი დახავსდა, ленъ скомкался, ერისთ. 36.

**დახაზვა** (ვჰ), ზ. მ. მოვხაზავ, დავანაკვეთებ; ხაზსგავუსვამ, начертить; налиновать, **დახაზულობა**, ს. მოხაზულობა, чертежъ.

**დახალვა** (ვჰ), ზ. მ. მოვხალავ, жарить кофе, **დახალული** ქერი, жаренный ячмень.

**დახალვათება** (ვა), ზ. მ. დავშინაურდები, შინაურს ტანისამოსს ჩავიცვამ; თავისუფლად დავრჩები; მარტო თავისწინა დავრჩები, одѣть свободную одежду; остаться на свободѣ, на единѣ.

**დახალისება** (ვა), ზ. მ. გავაბეჯითებ, ბეჯითად გავხდი, пріохотить; (დავხალისდები), ზ. ვდ. გავბეჯითდები, стараться, пріохотиться.

**დახალისება** (ვა), ზ. მ. დავსწმენდ ოქროს, ვეცხლს, очищать металлъ.

**დახამება** (ვა), ზ. მ. სახამებელში გავავლებ, накрахмалить, (დავხამდები, დამიხამდება), ზ. ვდ. ხამი გავხდები, მაგ. სახე დახამებია, одичать, ვისრ. 118.

**დახამრული**, ს. გონჯი, მახინჯი, დახაშმული, уродъ.

**დახამსება** (დავიხამსებ, -სე), ზ. მ. დავიკაწრავ, опарапать себѣ руку и т. п.

**დახამშვა** (ვხამშავ), ზ. მ. ხაშმიანის ადგილისა თვისა: დავხცდი, დავასნეულებ; подвергаться климатической болѣзни, **დახამშული**, მიმ. დაცდილი, подвергшій климатической болѣзни.

**დახამხამება** (ვა თვალს), ზ. მ. დავფახავ, თვალთქუთუთოებს ვსძრავ წამწამებითურთ, мигать, шевелить глазами, моргать, ყარ. 411.

**დახანება** (ვი), დავიგვიანებ, замѣшкаться.

**დახარბება** (ვა), ზ. მ. გავაანგარებ, ხარბად შევიქმ, дѣлать кого жаднымъ, (ვეხარბები, -ბე, ვხარბდები), ზ. ვდ. სიბრ. 143, გორგ. 310, жадничать, увлекаться корыстью.

**დახარება** (ვა), ზ. მ. გავახარებ, обрадовать.

**დახარვა** (ვხარი, -რე), ზ. მ. გავიხარებ რაზედმე, радоваться надъ, რუსუდ. 77.

**დახარშვა** (ვჰ), ზ. მ. მოვხარშავ მრავალს საჭმელს, наварить, наготовить.

**დახარხარება** (ვჰ), ზ. უ. насмѣхаться.

**დახარჯვა** (ვჰ), ზ. მ. წარვაგებ, ხარჯში შევალ, тратить, издерживать, (ვიხარჯები), ზ. ვ. წარვიგები, тратиться, **დახარჯული**, издержанный, **დანახარჯი**, ს. издержки, **დახარჯვინება** (ვა), ზ. სხმ. ხარჯში შევიყვან, вводить въ расходъ, გუჯ. 18; დავრ. 90.

**დახატვა** (ვჰ), ზ. მ. გამოვსახავ სახეს, рисовать, изображать, **დახატული**, მიმ. нарисованный, **დახატულობა**, ს. მხატვრობა, живопись; картина.

**დახახვა**, ნ. ჩახახვა.

**დახახუცება** (დავხახუცდები), ზ. ვდ. დავიფხვნები, დავიმშხალდები, рыхлѣть.

**დახახუცებული**, ზედ. დაჩვრეტილი, ფოროვანი, ноздреватый, -ყინული, ноздреватый, рыхлый ледъ.

**დახდა** (ვხდი, ვხადე), ზ. მ. ტანთ ან ფეხთ გავხდი მრავალთა, раздѣть, разуть, -ტყავსა, снять шкуру, (ვიხდი), ზ. ვ. გავიხდი, снять одежду.

**დახდა** (ვხდი, ხადე), ზ. მ. შევიქმ, უცხოდ შავაქცევ. дѣлать, производить; отдѣлать, ავად დახადა, ე. ი. ცუდად შეაქცია, მოეპყრო, онъ отдѣлалъ ихъ; ვეფხ. 94.

**დახდომა**, სს. встрѣча; угощеніе; захожденіе (солнца); დასტულ. 11; (ვხვდები), ზ. ვდ. შევხვდები, შევეყრები გზაზე; შევემთხვევი; შინ-მოვახელებ; ჩავალ, ქვეშთავხდები (მზისა ან მთოვარისათვის), попасться кому на встрѣчу; встрѣтить; найдти, застать дома кого; (о солнце): исходить; заходить; შინ არ დამიხვდა, я незасталъ его дома, ვეფხ. 915; გამოსლ. 15—10: 2 ქართლ. 449; ამდენი ჯარის დახდომას ჩვენ ვერ შევიძლებთ, такое многочисленное войско мы не можемъ отразить, არ დახვდა შინა, онъ незасталъ его дома, მე ტირილსა არ დავხვდები, я не буду присутствовать при оплакиваніи покойника, ვეფხ. 1217; დამიხვდა, я встрѣтилъ его; онъ угостилъ меня, შინ არ დაგხვდების ან არ დაგიხვდება, ты не застанешь его дома, ვეფხ. 1158; (დავუხვდები), ზ. ვდ. შევხვდები; ვუმასპინძლებ, встрѣтить; принять, угостить, სიბრძ. 165; დამხვდარი, встрѣтившійся, **დახდომილი**, მიმ. закатившійся.

**დახედება** (ვა), ზ. მ. შევაგონებ, წინ წარმოვუდგენ, внушить, поставить кому на видъ; სამ. ვახტ. 98.

**დახედვა**, სს. взглядъ; (ვჰხედავ დავხედე, ბრძან. მდაბ. დახე), ზ. მ. ვუყურებ, ვათვალიერებ; თვალს ვადევნებ, თვალი და ყური მიჭირავს; смотрѣть, глядѣть; надсматривать, имѣть надсмотръ, წინ დაიხედე, посмотри впереди себя, будь остороженъ.

**დახედნა** (ვჰხედნი, ნე), ზ. მ. გავსწურთნი ცხენსა, выѣзжать лошадь.

**დახევა** (ვჰხევ, ვჰხიე), ზ. მ. დავჰგლეჯ. დავჰფრეწ, разорвать, разодрать, (ვიხევი, ვიხიე), ზ. ვ. დავიგლიჯები, დავიფრიწები, раздираться, ქაღალდი დამეხა, разорвалась у меня бумага; ვისრ. 85; ტანისამოსი დავუხიე, я оборвалъ ему платье; სიცილით დავიხიენით, животъ надорвали отъ смѣху; **დახეული**, მიმ. разорванный, 2 ქართლ. 523; **დახევინება** (ვა), заставить разорвать, ვეფხ. 240.

**დახევა** (დავუხევ ცხენებსა), უკან დავსწევ ცხენებსა, осадить лошадей.

**დახევება, -ბული**, წყლისაგან ადგილი, рытвина.

**დახეთქა** (ვხეთქ), ზ. მ. გავხეთქ, გავბძარავ, расчеплять, колоть, (ვიხეთქები), ზ. ვ. გავსქდები, დავიბძარვი, щепляться, растрескаться, დაუხეთქნა ხელითა. ударилъ въ лице, 1 ქართლ. 320; გორგ. 110; **დახეთქილი**, -კლდე, гора въ трещинахъ, въ разсѣлинахъ, კაცია 36, **დახეთქილება**, ს. მომდურაობა, გულძვირობა, неудовольствіе, разладъ, ქილ. 14.

**დახეთქება** (ვა), ზ. მ. დავანარცხებ, დავანაკვეთებ, повалить, ударить объ земь.

**დახელება** (ვა), ზ. მ. მოვახელებ, მოვასწრობ, შევხვდები, заставать, находить, შინ ვერ დავახელე, я не засталъ его дома, დავახელე დრო, я нашелъ удобное время, 2 ქართლ. 358; სამ. ვახტ. 42; მარტო შინ დამეხელებინა, если бы я нашелъ его дома, ქილ. 223.

**დახელება** (ვა), ზ. მ. დავაგიჟებ. сводить съ ума, ვხელდები, ზ. ვდ. сходить съума, ერთმან ერთისათვის დახელდნენ, они съума сходили другъ отъ друга, ვისრ. 55.

**დახელთება** (ვი), ზ. მ. ხელთ ვიგდებ, прибрать къ рукамъ.

**დახელმწიფება** (ვა), ზ. მ. გავახელმწიფებ, воцарить, რუსუდ. 956.

**დახელოვნება** (ვა), ზ. მ. გავაოსტატებ საქმეში, გავავარჯიშებ, усовершенствовать кого въ чемъ, (დავხელოვნდები), ზ. ვდ. усовершенствоваться, набить руку; **დახელოვნებული**, მიმ. пріобрѣтшій навыкъ, искусный, -სწავლაში, ученый, **დახელოვნებულება**, ს. გამოცდილობა, опытность.

**დახერგა** (ვხერგავ), ზ. მ. ჩავხერგავ ხერგს, сдѣлать засѣку. მოურავ. 206; დახერგილი, მიმ.

**დახერხა** (ვჰ), ზ. მ. გავხერხ. распилить.

**დახეტება** (ვეხეტები), ზ. თვ. უგზო უკვლოდ დავდივარ, бродить.

**დახეულობა**, ს. გახეული ადგილი, разодранное мѣсто, дыра, კაცია. 35

**დახეჩა** (ვჰ), ზ. მ. დავაპობ, დავჰჭრი შეშას, наколоть, нарубить.

**დახეხა** (ვჰ), ზ. მ. истереть.

**დახვალიხება** (ვა), ზ. მ. ხვალისად დავაგდებ, оставлять на завтра.

**დახვანჯვა** (ვჰ), ზ. მ. დავხლართავ, запутать, (დავიხვანჯები), ზ. ვ. დავიხლართები, запутываться, დახვანჯული, მიმ. ქილ. 123.

**დახვედრა, -დრება**, სს. пріемъ, (ვახვედრი, ვახვედრებ), ზ. მ. წინ მივაგებებ; დავუხვდები, ვუმასპინძლებ; выводить на встрѣчу; заставить встрѣтить, принять; 2 ქართლ. 525; რუსუდ. 508; (ვი), ზ. მ. ვაიძულებ მუნ ყოფასა, заставить присутствовать, быть очевидцемъ.

**დახვევა** (ვა), ზ. მ. ძაფს შემოვახვევ რაზედმე; მოვა-

ხვევ, მოვბლარდნი, наматывать, навивать; обвивать; ალბ. 21; დახვიეს ხელი, взяли въ руки, რუსუდ. 380; (ვიხვევ), ზ. მ. შემოვიხვევ; გარს შემოვივლებ, обвить, окружить себя, თავს დაგვახვია, навязалъ намъ, ჯარი დაიხვია, მოურ. 15; онъ окружилъ себя войсками, (ვეხვევი), ზ. თვ. შემოვეხვევი, навиваться, დაეხვია მატლი, -ჭია, насѣла червь; სიბრ. 73, 79, 133; თავზედ დამეხვივნენ, навязались мнѣ на шею.

**დახვეულება** (ვა), ზ. მ. მოვჰყვები ხველებას, закашлять.

**დახვეჭა** (ვჰ), ზ. მ. მოვიბოჭავ, დავიბოჭავ, მოვხვეწ, нахрапать, скопить, ქილ. 226.

**დახვეწა** (ვჰ), -მკედსა, очищать нитки, (ვიხვეწები), ზ. ვ. დავიკარგები, მოვერიდები, убѣгать, спасаться, დარეჯ. 11.

**დახვივლა, დახვივლება** (დავჰხვივი), ზ. უ. დავიყივლებ, воскликнуть, იერემ. 31—7, ნ. დახვიხვინება; რუსუდ. 274.

**დახვიურვა** (ვჰ), ზ. მ. დავლეწ წვრილად ქვასა, наколоть, набить камень, соль.

**დახვიხვინება,** სხ. ржаніе, (ვი), ზ. მ. ვჰყვირი (ცხენთათვი), ржать.

**დახვნა** (ვხვნი, მაგ. კარსა), ზ. მ. მივხურავ, затворить двери.

**დახვნა** (ვხვნი, დავხვენ), ზ. მ. მოვხვნი მიწას, испахать землю.

**დახვრა** (ვხრი, ვხარ), **დახრვა** (ვჰხრავ, ვხარ), ზ. მ. ვღირღნი, კბილით ხორცს შემოვაძრობ ძვალსა, грызть, глодать кость.

**დახვრეტა** (ვჰ), ზ. მ. გავხვრეტ; ან თბილთა წვნიანთა საჭმელთა შევხვრეტ, просверлить; хлѣбать супъ, დახვრეტა თოფითა, растрѣливать, **დახვრეტინება** (ვა), ზ. მ. შევაჭმევ წვენსა, ან თოფის სროლით მოვაკვლევინებ, заставить кого съѣсть похлѣбку; заставить растрѣлять.

**დახიზნვა** (ვჰ), **დახიზნება** (ვა), ზ. მ. მივსცემ ბინასა მტრისაგან უშიშარს ადგილს; поселить въ безопастное мѣсто отъ непріятеля, (ვეხიზნები, ვიხიზნები), ზ. ვ. დავბინავდები უშიშარს ადგილს მტრისაგან, селиться въ безопастное мѣсто отъ непріятеля, 2 ქართლ. 158, 188, ბორგ. 249, 273, დახიზნვა ეკკლესიის სახმართა, спрятать отъ непріятеля церковную утварь въ безопастное мѣсто, 2 ქართლ. 233, **დახიზნული** ხატი გურიაში, скрытый обрзъ въ Гуріи, 2 ქართლ. 473.

**დახირვა** (ვეხირები), ზ. თვ. დავეჩრები; დავეთრევი, უსაქმოდ დავდივარ; застрять, завязнуть, засѣсть; шататься, ходить туда и сюда; скитаться, таскаться, ძვალი ყელში დაეხირა, кость засѣла у него въ горлѣ, სიბრძ. 97; (ვხირავ, მაგალ. ციხეს), ზ. მ. ავავსებ ციხეს სანოვაგითა, загромоздить крѣпость (припасами), 2 ქართლ. 291.

**დახლა** (ვახლი, ვახალე), ზ. მ. დავსცემ მიწაზედ, დავანარცხებ, ударить объ землю, დავრ. 149; (ვეხლები), ზ. თვ. დავეცემი; ударяться, биться, упасть, ღელვა დამხლის, я потерплю крушеніе отъ волнъ, სიბრ. 104, **ღელვა-დახლილი,** потерпѣвшій крушеніе, изнуренный.

**დახლათვა, დახლართვა** (ვჰ), ზ. მ. დავხვანჯავ, დავქსაქსავ, ავრევ, запутывать, спутывать; (ვიხლართვები), ზ. ვ. ავირევი, спутываться, დახლათული, მიმ. запутанный.

**დახლაკილი კვანძი,** ზედ. запутанный узелъ.

**დახლეჩა** (ვჰ), ზ. მ. დავხეჩ, გავგლეჯ, разсѣчь, расколоть, რუსუდ. 484, 579.

**დახლტომა** (დავხლტები, დავხტები), ზ. ვდ. скакать, прыгать, რუსუდ. 572.

**დახმარება** (ვეხმარები), ზ. თვ. მოვეხმარები, помогать, დამეხმარე, помоги мнѣ, способствуй.

**დახმაურება** (ვი), ზ. მ. გავსჩურჩუნდები, ხმას ამოვიღებ, производить шумъ, ბუნ. კ. 78; (ვეხმაურები), ზ. თვ. ხმას გავსცემ, заговорить съ кѣмъ,

**დახმობა** (ვა), ზ. მ. გავახმობ მრავალთა, насушить, (დავხმები), ზ. ვდ. გავხმები, высыхать, **დამხმარი,** высохшій.

**დახნვა** (ვჰხნავ, ვჰხან), ზ. მ. მოვხნავ, გარდავხნავ, перепахать, вспахать, **დახნული,** მიმ. вспаханный, 2 რჯ. 21—4.

**დახოკა** (ვჰ), ზ. მ. დავჰკაწრავ, მაგალ. პირსა, царапать, რუსუდ. 19.

**დახორავება** (ვა), ზ. მ. დავაზვინებ, ზვინად დავსდგამ, нагромоздить, ქილ. 403.

**დახორკლილი,** მიმ. ხორკლიანი, шероховатый, ვეფხ. 381, განმ.

**დახოცა** (ვჰ), ზ. მ. მოვაკვდინებ მრავალთა, მოვსრავ; დავჰკლავ, побить, избить; нарѣзать скотъ; ალბ. 35, ზოგჯ. ავხოც, გავსწმენდ, счищать, ვეფხ. 81; დავხოც შიმშილით, уморить съ голоду, (დავეხოცები), ზ. თვ. умереть, ცოლი და შვილი შიმშილით დამეხოცნენ, жена и дѣти умерли у меня съ голоду, შვილნი დამიხოცა, онъ убилъ моихъ дѣтей, ვეფხ. 1155; გონებამან დამამხოცა, ე. ი. ფიქრმა დამიგდოვო, გამათავაო, мысль убила меня, ვეფხ. 127; **დახოცინება** (ვა), ზ. სხმ. заставить убить.

**დახოჭა** (ვჰ), ზ. მ. დავჰკაწრავ, დავჰფხაჭნი, царапать, ვი -პირსა, царапать себѣ лице; ვისრ. 27; რუსუდ. 56.

**დახოჯავება** (ვა), ზ. მ. დავჰკოდავ, წყვილს გამოვასხამ, оскопить, გორგ. 402.

**დახრა** (ვჰხრი, ვჰხარ), ზ. მ. მოვჰკაკვავ, მოვსდრეკ, მოვღუნავ, нагнуть, наклонить; თავი დაიხარა, повѣсилъ голову; (დავიხრები, დაიხრნეს), ზ. ვ. ბანაკს ავიღებ, снять станъ, რიცხ. 32—7.

**დახრაკვა** (ვჰ), ზ. მ. მოვხრაკავ, მოვსწვავ, изжарить, пережарить.

**დახრამული,** ზედ. ორღობოღრო გზა, ухабистый.

**დახრიალება** (ვი), ირაკლ. 121, зашелестить.

**დახრიკება** (ვიხრიკები), ზ. მ. მოვიხერხებ, მოვივერაგებ, ухитриться, ქილ. 4.

**დახრილება,** ს. наклоненіе, ნ. დახრა.

**დახრუკვა** (ვჰ), ზ. მ. შევჰბღუნძავ ტყავს ცეცხლზედ დებით, скоробить, скорчить, საბ. ლ.

**დახრუხცვა** (ვჰ), ზ. მ. დავსჭმუჭნი, измять, скорчить.

**დახრწევა,** ნ. დახწევა.

**დახრწნა** (ვჰხრწნი, ვჰხრწენ), ზ. მ. გავჰრყვნი, წავხდენ, испортить.

**დახსნა,** სხ. развязка; выкупъ; разслабленіе; раз-

рушеніе; (ვხსნი, ვხსენ), ზ. მ. დავშლი ნაკრავსა, გამოვხსნი დახვანჯულსა; დავაქცევ, დავარღვევ, დავშლი; გამოვიხსნი ტყვეობისაგან; მოვაუძლურებ; распутать, развязать узелъ; разрушить, раззорить; нарушить; освободить, ослабить; ვისრ. 148; საქმ. 3—64; ისაი. 42—15; გუჯ. 12; -სჯულსა, нарушить, отмѣнить законъ, -ტაძარსა, разрушить храмъ, -შეკრულობასა, уничтожить заговоръ (колдовство), ვისრ. 30; რომე დამხსნა შეჭირვებას, если бы ты избавилъ меня отъ заботъ, ვეფხ. 130; დამხსნ ტირილსა, избавишь меня отъ слезъ, ვეფხ. 241; დავხსნი ბეჭედსა, ე. ი. ავსტეხ ბეჭედსა, снять печать, распечатать, დამხსენით ჭირისა და უბედურობისაგან, вы избавили меня отъ бѣды и несчастія, ვისრ. 47; (ვიხსნი, ვიხსენ), ზ. მ. გამოვიხსენ, განვათავისუფლებ, освободить; выкупить, გუჯ. 19; ვისრ. 42, 147; დავიხსენ გირაო, я выкупилъ закладъ, -ტყვეობისაგან, я избавилъ отъ плѣна, (ვუხსნი), ზ. მიჩ. -მკლავსა, открыть кровь изъ руки; სიბრ. 96; -თამასუქსა, выкупить чье либо заемное письмо, (დავხსნები), ზ. ვღ. დავიშლები ტანში, მოვსტყდები, მოვუძლურდები, ослабѣть, იგავ. 3—11; მატთ. 8—3; (ვიხსნები), ზ. ვ. გამოვიხსნები. დავიშლები; განვთავისუფლდები; დავირღვევი, მოვიშლები, შევსუსტდები, развязываться; избавляться, освобождаться; разрушаться; разслабляться, რუსუდ. 283; დაბად. 14—12; 49—25; საქმ. 38—3; ისაი. 50—2; (ვეხსნები, ვეხსენ, მდ. დაე, ან დეე), ზ. თვ. ხელს-ავიღებ, არას დავსდევ, დავუტევებ, გავუშვებ; განვთავისუფლდები, оставлять; избавляться, освобождаться; დარეჯ. 39; რუსუდ. 214; ჩონგ. 77; რაც ეტლი გიწერია ვერ დაეხსნები, судьбы своей неизбѣжишь, დამეხსენ, მდაბ. დამე, оставь меня, **დახსნილი**, მიმ. развязанный; разслабленный, დახსნილვარ, დავხსნოდი, я избавленъ, **დახსნადი**, ზედ. подлежащій избавленію, **დახსნევინება** (ვა-თავს), ზ. მ. пустить на выкупъ, სამ. ვახტ. 259; ალბ. 43, заставить развязать.

**დახსნილება**, ს. разрушеніе, разслабленіе, вялость.

**დახსოვნა, დახსოვება, დახსომება** (ვი), ზ. მ. მახსოვს, გონებაში მაქვს, помнить, (ვა), ზ. მ. ვაიძულებ ხსომასა, заставить помнить, დამეხსომება, буду помнить, ქილ. 316.

**დახტომა** (ვხტები), ზ. ვ. ნ. დახლტომა.

**დახუთვა** (ვჰ), ზ. მ. დავიჭერ, დავიკავებ, არ დავანებებ, захватить, удержать, სამ. ვახტ. 173; 174; (ვი), ზ. მიჩ. დავიგირავებ, брать въ залогъ, 2 სჯული. 24—17; დახუთავს სენი, ე. ი. გასთანგავს სენი, относит. болѣзни: схватить.

**დახუმრება** (ვეხუმრები), пошутить.

**დახურდავება** (ვა), ზ. მ. размѣнять.

**დახურვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰბურავ, დავაფარებ, закрыть, покрыть, დახურე კარი, затвори двери, (ვიხურები), ზ. ვ. закрываться.

**დახუჭვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰფახავ, დავიწუხავ თვალთა, зажмурить глаза, (ვუ), ზ. მ. закрыть кому глаза.

**დახუჭუჭება** (ვა, ვუ), ზ. მ. დავჰგრეხ ხუჭუჭად თმასა, завить, (ვი), ზ. მიჩ. завиться.

**დახშვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰკრძალავ, დავჰკეტ კარსა, затворить, запереть (дверь), ვეფხ. 1387; ქილ. 524; დავიცავ, стеречь, охранять, (ვიხშვები, ვეხშვები), ზ. მ. მოვიხურები, затворяться, საქმ. 21—31; იობ. 3—17.

**დახშირება** (ვა), ზ. მ. გავახშირებ, ზედი-ზედ განვამეორებ, учащать.

**დახშობა** (ვჰ, ბძან. დახშე), ზ. მ. დავხურავ; დავხჩაგრავ, შევაშთობ მცენარეთა; запирать; заглушать растеніе; **დახშული**, замкнутый, დაბად. 7—13; 16—3.

**დახჩობა** (ვა), ზ. მ. მოვაშთობ თოკით ან წყლით, удавить, утопить, задушить, (ვიხჩობი), ზ. ვ. დავიხრჩობი, задохнуться, გორგ. 236, удавиться, утопиться.

**დახწევა** (ვა), ზ. მ. მრავლის ცდით ვიხსნი, მოვარჩენ, избавлять, выручать, (-თავსა ან დავეხწევი), თავს დავიხსნი, მოვრჩები, избавиться, спастись, выплетаться, выпутываться.

**დაჯაბნვა** (ვჰ), **დაჯაბნა** (ვჰსჯაბნი), ზ. მ. დავსჩაგრავ, შევაიწრებ, დავაძაბუნებ, обижать, гнести, притѣснять, подавить кого, (ვიჯაბნები), ზ. ვღ. დავიჩაგრები, დავძაბუნდები, притѣсняться, **დაჯაბნული**, დაჯაბნებული, მიმ. притесненный, 1 ქართლ. 259; რუსუდ. 486.

**დაჯანგება**, ნ. დაჟანგება, ვისრ. 118.

**დაჯანდრვა** (ვჰ), ზ. მ. ვსტკეცავ საცვალსა, катать бѣлье, დაჯანდრული, მიმ. катанный.

**დაჯარვა** (ვჰ), ზ. მ. собирать въ кучу; (ვიჯარვი), ზ. ვ. столпиться.

**დაჯარიმება** (ვა), ზ. მ. ჯარიმას შევაწერ, оштрафовать.

**დაჯაშუშება** (ვი), ზ. მიჩ. განვიმსტრობ, шпіонить.

**დაჯახება** (ვა), ზ. მ. დავატაკებ, შევატაკებ, натолкнуть, ударить, (ვეჯახები), ზ. თვ. დავეტაკები, удариться объ, стукнуться, დამეჯახა, онъ толкнулъ меня.

**დაჯგუფლება** (ვჰ), ზ. მ. натыкать.

**დაჯდენა** (ვა), ზ. მ. დავსვამ, посадить, დაჯდინება, იგივე დაჯდენა.

**დაჯდომა** (ვაჯდები, ვაჯედ, მდაბ. ვაჯექ), ზ. ვღ. შევაჯდები, садиться на, (ვსჯდები, ან დავსჯდი, 3 პ. დაჯდის, დარეჯ. 1, ვსჯედ მდაბ. დავსჯექ), ზ. ვღ. დავბძანდები, ჯდომით დავისვენებ, сѣсть; ვლირვარ, ვეღირები; მატყლის ნაქსოვთათვის: შევიკლებ, შევსჯდები დანამვისაგან, стать, становиться; о сукнѣ: садиться, დაგვიჯდა მეფედ, онъ воцарился, დავრ. 177; ეს საათი ოცთუმნად დამიჯდა, эти часы стали мнѣ двѣсти рублей, ძვირად დაუჯდა, дорого стало ему, ჩონგ. 53; ჭკუაში დამიჯდა შენი რჩევა, мнѣ по мысли твой совѣтъ, შენი სიტყვა დასჯდა, сказанное тобою сбылось, რუსუდ. 650; **დამჯდარი**, მიმ. сидящій; стоющій; -კაცი, степенный человѣкъ, -მაუდი, ссѣвшее сукно, დავმჯდარვარ, сижу, დავსჯდომოდი, стою.

**დაჯერება**, სხ. увѣренность, убѣжденіе, вѣра; გულ-დაჯერებით, съ увѣренностью, (ვაჯერებ), ზ. მ. დავარწმუნებ; სარწმუნოდ შევჰქმნი; შევაჯერებ, გულსავსე ვჰყოფ; увѣрить; согласить, скло-

ნა მელმის), ზ. უ გული შემტკივა სხვის მწუხარეებაზედ; соболезновать.

**თანა-მავალი,** ს. თანა-მოგზაური, спутникъ, ჩონგ. 76.

**თანა მაძს, ნახე თანადება.**

**თანა მბრძოლი,** ს. თანა მეომარი, соратникъ.

**თანა მგრძნობელი,** ზედ. ერთს გრძნობის მქონებელი, сочувственный, ჩონგ. 157.

**თანამდგომი,** ზედ. მწე, მომხმარებელი, ხვაიშანი, заступникъ; союзникъ; რომ. 16—2; 1 ქართლ. 222; **თამდგომობა,** ს. заступничество; союзъ.

**თანამდები,** ზედ. მოვალე, ქვემდებარე ვალისა, должный, обязанный, подлежащій; -სიკვდილისა, подлежащій смертной казни, იგავ. 21 — 13; **თანამდებობა,** ს. მოვალეობა; სამსახური; обязанность; должность, (ვითანამდებები), ზ. ვ. თანამდები გავხდები, быть обязаннымъ, მარც. 1—179; (მეთანამდებებოდა), ზ. თვ. მევალებოდა, ვალი მქონდა, я долженъ былъ, იერემ. 15—10.

**თანა მეგზავე,** ს. თანა მოგზაური, спутникъ.

**თანა მედროვე,** ს. ერთს დროს მყოფი, современникъ.

**თანა მეზიარე,** ს. თანა-მონაწილე, соучастникъ.

**თანა მეინახე,** ს. ერთად მჯდომი სხვასთან ნადიმში, собесѣдникъ за столомъ.

**თანა მემიჯნავე,** ნ. თანა მოსამზღვრე.

**თანა მემკვიდრე, თანამკვიდრი,** ს. მონაწილე სამკვიდრებელში, сонаслѣдникъ.

**თანა მემცხედრე, თანა მემცხოვრებელი, თანა მეხარეცლე,** ს. მეუღლე დიდებულთა, сожительница, супруга, დან. 14—1; მიქ. 7—5; გუჯ. 1.

**თანა მენათესავე,** ს. თვისტომი, მეყვისი, сродственникъ, 1 ქართლ. 438; მარც. 2—62.

**თანა მეტომე,** ს. თვისტომი, соплеменникъ, კავშ. 234.

**თანა მეუღლე,** ს. თანა მოსაგრე, сотрудникъ, ფილიპ. 4—3.

**თანა მეყოფი,** ს. соучастникъ, ჩახრ. 16.

**თანა მეხმეობა,** ს. თანხმობა, ერთსულობა, согласіе; гармонія.

**თანამზრახველი,** ს. თანაწევრი სამსჯავროსი; членъ совѣта, совѣтникъ; собесѣдникъ; საქ. 25—12; დაბად. 16—51; ისაი. 1—16.

**თანამკვეთი სიმართლისა,** союзникъ правды, მარც. 1—159.

**თანამკვიდრი,** ს. თანა მონაწილე სამკიდრებელში, сонаслѣдникъ, 1 პეტ. 3—7.

**თანა მოაზრე,** ს. одномыслящій.

**თანა მოასაკე,** ს. ერთის ხნისა, ровесникъ.

**თანამოგზაური,** სხ. თანამეგზავე, спутникъ.

**თანამოდასე,** ს. თანამწევრი, сочленъ, ქილ. 612.

**თანამოზიარე,** ზედ. соумышленникъ; 1 ქართლ. 389.

**თანამომზრახი,** ს. ხმის გამცემი, თანამესაუბრე, собесѣдникъ, ციმ. 11.

**თანამოლაშქრე,** ს. ასაბი, თანამებრძოლი, соратникъ.

**თანამომქმედი,** ს. თანა მონაწილე საქმეში, сотрудникъ, გუჯ. 13.

**თანა მონათესავე,** ს. თვისტომი, მეყვისი, сродникъ.

**თანა მონაწილე,** ს. თანაზიარი, ნაწილის მიმღები, соучастникъ.

**თანამორწმუნე,** ს. ერთის სარწმუნოებისა, совѣрующій.

**თანამოსაგრე,** ს. ასაბი, მომხმარებელი, ხვაიშანი, союзникъ, сподвижникъ; соратникъ.

**თანმოსამზღვრე,** ს. თანა მემიჯნავე, მეზობელი, смежный, пограничный.

**თანამოსარჩლე,** ს. მწე, მომხრე, защитникъ.

**თანამოქალაქე,** ს. согражданинъ.

**თანმოსაყდრე,** ს. თანაზიარი მეფობისა ან მღვდელმთავრობისა, сопрестольный, участникъ въ царской власти или въ первосвятительствѣ, გუჯ. 30; 1 ქართლ. 70.

**თანამოსახელე,** ს. ერთის სახელის მქონი, соименный, тезка, синонимъ, კავშ. 59.

**თანამოქალაქე,** ს. ერთს ქალაქში მცხოვრები, согражданинъ; **თანამოქალაქობა,** ს. согражданство.

**თანამოძმე,** ს. სახლის კაცი, ძმობილი, собратъ.

**თანამოწამე,** ს. ერთბამად სხვასთან დამსწრე, сосвидѣтель, ებრ. 2—4.

**თანამსგავსი,** ზედ. მსგავსი, похожій.

**თანამყოფი,** ს. ვისთანე მყოფი, бывшій съ кѣмъ, მარც. 15—1.

**თანამშრომელი,** ს. ერთად ვისთანმე მშრომელი, сотрудникъ.

**თანამწირველი,** ს. ერთად მწირველი სხვასთან ვისმე, кто вмѣстѣ съ кѣмъ служитъ обѣдню.

**თანამჭვარი,** თანამჭოვარი, ზედ. თანამლმობელი, გულის შემატკივარი, сострадательный, **-მჭოვარობა,** ს. გულის შემატკივრობა, сострадательность, 1 ქართ. 142.

**თანანადები,** ს. ვალი, მოვალეობა, долгъ, обязанность, **-ბუნებისა,** долгъ природѣ.

**თანა-პყრობა** (ვი), ზ. მ. შევიცავ, содержать.

**თანასვლა** (თანავალ), ზ. უ. ერთად ვისთანმე ვალ, идти съ кѣмъ, сопровождать; ლუკ. 7—11; 24—65.

**თანასწორ, -რედ,** ზზ. უმრუდოდ; სწორედ, ровно; прямо.

**თანასწორე,** ზედ. უმრუდო, სწორი, ровный, -გზა, ровная дорога.

**თანასწორი,** ზედ. უმრუდო, სწორე; შანდაკი; ტოლი, შედარებული; ровный; равный, თანასწორება, -რობა, ს. ტოლობა, დარობა, равенство, 2 ქართლ. 494; (ვთანასწორობ), ზ. უ. ვედარები, ვეტოლები; равняться, თანასწორი რიცხვი, ровное число.

**თანაღრება,** ნახე **გულის-თანაღრება.**

**თანაყვა** (თანავეყვი, -ვეყავ), ზ. თვ. შევერთდები, გავერთდები; შევეყოფი, შევეუღლები, соединяться; совокупляться, сожительствовать, 1 ქართლ. 409; დაბდ. 19—5; **თანაყოფა** (თანავჰყოფ), ზ. მ. გავაერთებ, соединять, (თანა ვეყოფი), ზ. თვ. შევეყოფი, შევეუღლები, сожительствовать, ალბ. 26; ბერძნ. 72; 2 ქართლ. 111.

**თანაყოლა** (თანამყავს), ზ. მიჩ. имѣть при себѣ, სამ. ვახტ. შესავალი; დან. 11—23; თანავჰყევარ, თანვიყავ, ზ. უ. თანავახლავარ, быть при комъ, находиться, 1 ქართლ. 367.

**თანაშეთბობილი**, ზედ. გამთბარი სხვისა თანა, согрѣтый, მარგ. 1—88.

**თანაშეკრული**, ზედ. შეკრული ვისთანმე პირობით, связанный съ кѣмъ условіемъ, საქმ. 8—24; обязанный.

**თანაშემწე**, ს. მომხმარებელი, მშველელი, მეხვაიშნე, помощникъ; союзникъ; 2 კორ. 1—24; რომ. 16—4; сотрудникъ, **თანაშემწეობა**, ს. მოხმარება, შველა; вспомоществованіе, содѣйствіе, 1 ქართლ. 273.

**თანშეტყვებული**, ზედ. სწორე, ნამდვილი, точный, вѣрный, 1 ქართლ. 261.

**თანშეყოფილი**, ზედ. слитый, გუჯ.

**თანაწაყვანა** (თანა წავიყვან), ზ. მ. თანგავიდევნებ, уводить, **თანა წამყვანი**, уводчикъ.

**თანაწარვლა** (თანა წარვვლი), ზ. უ. გვერდზედ გავუვლი, წარვვლი, миновать, საქმ. 27—4; **თანაწარმავალი**, ზედ. წარმავალი, დაუდგრომელი, переходящій, измѣнчивый. მარკ. 15—21, 29; იგავ. 7—9; ბარუქ. 6—43; **თანაწარუვალი**, ზედ. აუცილებელი, მიუცილებელი, неминуемый, неизбѣжный, 1 ქართლ. 275; მარკ. 15—21; 15—29.

**თანაწარხდომა** (-წარვხდები, წარვხდი), ზ. ვდ. ავსცილდები, თანა წარვვლი; დუმილით დავუტევებ, დავჩუმდები, миновать, проходить; промолчать; არა თანა წარმხდეს, это не минуетъ меня, ისაი. 33—21; (თანა წარვხდი, -ვხედ), ზ. ავაცილებ, განვარიდებ, устранить, удалить, დავით. 36—36; -რჯულსა, обойдти законъ, ისაი. 24—5; **თანაწარუხდომელი**, მიმ. თანა წაუვალი, აუცილებელი, неминуемый.

**თანახატება**, ს. ერთსახეობა, однообразіе.

**თანახლება** (თან ვახლავარ), ზ. უ. თანა ვჰყევარ, быть, находиться при комъ, თანვაახლებ, გავაცანებ, отправить съ кѣмъ либо что, დარეჯ. 132 (თანვიახლები), ზ. უ. თანგავჰყვები, ვიახლები; сопровождать, находиться при комъ, გუჯ. 14, თანმახლავს, имѣю при себѣ.

**თანახმა**, ზედ. ნებსით შედგომილი სხვის ჰაზრისა; შეწყობილობა გალობისა ან მუზიკისა, согласный, согласіе, гармонія въ пѣніи; თანახმოვანი (ასო), согласная буква, თანახმად. ზზ. согласно, კავშ. 297, ნახე თანხმება.

**თანაჯერჩინება**, სახ. соизволеніе, (-ვიჩინებ), ზ. მიჩ. დავეთანხმები, თანავმნებელობ, соизволить, საქმ. 8—1, რომაელ. 1—32.

**თანბა** (უყავ), (სპარს.), ს. სასჯელი, наказаніе, урокъ, 2 ქართლ. 355.

**თანგა**, ს. დანგი, ვეცხლის ფული, თეთრი; ერთი შაურიანი ვეცხლის ფული, пятакъ серебрянный, ნახე დანგი.

**თანგირი** (სპარ.), ს. სპილენძის ქვაბი ქონის დასადნობი, мѣдная кострюля для топки сала, ბიანკ. ლ; ბაცონ. ივ. ლ.

**თანგატანა** (თანგავიტან), ზ. მ. თანწავიღებ, унести что съ собою; (გავატან), ზ. მ. отправить что съ кѣмъ.

**თანგატანება** (თანგავატანებ), ზ. მ. თანწავაღებინებ, заставить взять съ собою.

**თანგაყოლა** (თანგავჰყვები), ზ. უ. თანწავჰყვები, отправиться съ кѣмъ либо, თანგაყოლება (თანგავაყოლებ), ზ. მ. თან გავატან, отправить что съ кѣмъ, 2 ქართლ. 294.

**თანგადაყოლილი**, ს. послѣдовавшій за кѣмъ.

**თანდათან**, ზზ. ცოტ-ცოტად, მცირე-მცირედ, мало по малу, по немногу; постепенно; რუსუდ. 517; ბუნ. კ. 120.

**თანდაყოლილი**, ზედ. врожденный.

**თანდებული**, ს. მეექესე სიტყვის ნაწილი (ღრამ.), предлогъ.

**თანვარსკვლავედი**, ს. ვარსკვლავკრებული, созвѣздіе.

**თანთანა**, ს. საქვეითო ბილიკი შარასგზას აქეთ იქით, тропинка.

**თანისთანა**, ზზ. ზედიზედ, безпрерывно, безостановочно, ვეფხ. 665; ქილ. 565, **თანისთანი**, ზედ. ახლომახლო, близкій, безпрерывный, ვეფხ. 1497.

**თანმიყოლა** (თანმივჰყმეები), ზ. ვდ. თანვახლავარ ვისმე, сопровождать кого, თან მიმყოლი, მიმ. сопровождающій; თანმიყვანინება (თანმივაყვანინებ), ზ. მ. посылать кого съ кѣмъ, 2 კორ. 12—18.

**თანმოტანა** (ვიტან), ზ. მ. приносить съ собою.

**თანმოყოლა** (ვჰყვები), ზ. უ. ერთად მოვალ, сопровождать.

**თანმოჰასაკე**, ნ. თანამოასაკე.

**თანტყვე**, ს. ვისთანამე ტყვედ მყოფი, соплѣнникъ, რომ. 16—7; კოლ. 4—10.

**თანაქცევა** (თანავექცევი), ზ. თვ. ერთად ვისთანმე დავდივარ, ходить съ кѣмъ либо вмѣстѣ, სამქმ. 1—4.

**თანღრება**, ნ. ნახე გულის-თანაღრება.

**თანშეზომება** (თანშევაზომებ), ზ. მ. შევადარებ, შევასწორებ; соразмѣрять; (თანშევეზომები), ზ. თვ. შევესწორები, შევედრები, соразмѣряться, კავშ. 89.

**თანშეზრდა** (-ვზრდი, -ვზარდე), ზ. მ. ერთად გავზდი, совоспитать, (თანშევიზრდები), ზ. თვ. ერთად გავიზრდებით; воспитываться вмѣстѣ съ кѣмъ, **თანშეზრდილი**, თანშეზრდომილი; მიმ. ერთად გაზრდილი, совоспитанникъ, ვეფხ. 148; 2 ქართ. 312.

**თანშერთვა** (თანშევრთავ), ზ. მ. ერთმანერთში გავურევ, сливать, (თანშევერთვი), ზ. თვ. ერთმანერთში გავერევი, сливаться.

**თანშეტყვება**, ს. გამოცნა, მაგ. სიზმრისა, отгадываніе, დან. 2—36.

**თანშეყოლილი**, ზედ. слитый, გუჯ.

**თანჩაყოლა** (თან-ჩავჰყვები, მაგალ სიყვარული), ზ. უ. თანგამყვება, გულში დამენერგება; утвердить, укрѣпить въ памяти, въ сердцѣ; уносить съ собою; ანც. 2—17.

**თანჩასართველი**, ზედ. თანჩასატანებელი, включительный.

**თანმუხათაია**, ს. მიწა ზუმბურის მსგავსი, ფერით წითელი, ყვითელი ან შავი, რომელსაც თათრულად ჰქვიან: თინიმახთუმი печатная глина, тепзуй, ბუნ. ლ; პ. ფ. ლ.

**თანწამოსხმა** (-ვასხამ, -ვასხი), ზ. უ. თან წამოვიყვან მრავალთა, уводить съ собою.

**თანწარგზავნა** (-ვჰგზავნი, -ვჰნე), ზ მ. გავაცან ვისმე ვის, отправить кого съ кѣмъ, ისაი. 18—16.

**თან-სხმა**, ზედ. ნახე თანასხმა.

**თანხმება** (ვა), ზ. მ. დავათანხმებ, გავაწყობ, согласовать, соглашать, **თანხმაობა, თანხმობა**, ს. გაწყობილობა, შეთანხმება; ერთსულობა, ერთობა; согласie; თანავჰხმობ ან ვეთანხმები), ზ. უ. ვერთსულობ, ვერთობ, согласоваться, მარ. 1—91, წათა ცხ. 353.

**თაობა**, ს. თავობა, დასაწყისი, დასაბამი; начало, поколѣнie, колѣно, родъ, მომავალი თაობა, будущее поколѣнie, ქილ. 441; თავობითგან, ზზ. დასაბამიდგან, сначала, სიგ. ჩოლაყაშვ. № 21, გვერ. 39; ეს ულთო კაცი ჩემს თაობაზედ მოჰკლეს, დავრ. 59; этого безбожника (злодѣя) изъ за меня убили; სისხლის სამართალი ჯაჯულა შვილის თაობაზედ, სიგ. ჩოლაყ. 30; уголовный судъ, по случаю совершенiя преступленiя Джадуга-швилемъ; ჩემს თაობაზედ, ალექ. 141, ради меня, (ვჰთაობ), ნ. თავობა (ვჰთავობ).

**თაოსანი**, ზედ. თავს გამომდები, საქმიანი, გამჭრიახი, რიგიანი, дѣятельный, человѣкъ порядка, расторопный; **თაოსნობა**, ს. თავს გამოდება, საქმიანობა, გამჭრიახობა, дѣятельность, расторопность.

**თარაზდარი** (სპარ.), ზ. ფეთრის მომჭრელი, чеканщикъ, დასც. 40.

**თარაზო**, ს. ხანაკავში, სასწორი კალაცოზთა კედლის სამართი, вѣсокъ у каменщиковъ, уровень съ отвѣсомъ; ватерпасъ.

**თარანგი, ხხალთე** ხმალთა ან თოფთა, обручъ желѣзный у ноженъ сабля или у ружья.

**თარანჯაბინა** (სპარს.), ს. მანანას თესლი, манна.

**თარში**, ს. ქალაკის სახელი, тарсъ (островъ), ცქიმოთ. 124.

**თარფი** (არაბ.), ს. მხარე, сторона, 2 ქართლ. 311.

**თარაქამა**, ს. ოსმალურად მდაბიო ხალხი, თურქმენი, по турецки: простой народъ, туркмены, ქიმ. 64; 2 ქართლ. 465.

**თარგმანი**, ს. განმარტება წერილთა, ახსნა; გარდაღება ერთის ენიდამ მეორეზედ; толкованie, объясненie текста; переводъ; -სახარებისა, толкованie Евангелiя, თარგმნა, თარგმანება (ვსთარგმნი, -ნე; ვსთარგმანებ), ზ. მ. განვმარტებ, აღვხსნი; გარდავიღებ ერთის ენიდამ მეორეზედ; толковать, объяснять; переводить; **თარგმნინება** (ვა), ზ. სხმ. გარდავალებინებ ერთის ენიდამ მეორეზედ; заставить перевести.

**თარეში** (სპარს.), ს. ლაშქართაგან დარბევა, грабежъ солдатъ, мародерство, სამ. ვახც. 255; გორგ. 52, 272; **თარეშება** (ვა), ზ. მ. ლაშქარს დავარბევინებ, пустить солдатъ на мародерство, грабежъ.

**თართარი**, ს. ღვინის მარილი, кремотартаръ, ქიმ. 142.

**თართი**, ს. თევზია ზუთხა-ლორა, севрюга, бѣлуга, ნ. ჩ. ლ; ბუნ. ლ; осетръ, ერის. ლ.

**თართი**, ს. დიდი ძაღლი საცხვრე, овчарка, საბ. ლ.

**თარი**, ს. ჩონგურის მსგავსი საკრავი, балалайка.

**თარიღი** (სპარს.), ს. მოთხრობა; ან რიცხვი წელითა და დღეთა, хронологическая исторiя; число мѣсяца, года, უთარიღო წიგნი, письмо безъ числа.

**თარნანო**, ს. კილო სიმღერისა, напѣвъ.

**თარო**, ს. ჭურჭლის დასადგმელი ფიცარი, полка, поставецъ.

**თარფი**, ს. მოწნული ლანკანი, кошница, плетенка, მროვ. 100.

**თარჯვა**, ნ. შემოთარჯვა.

**თარჯი**, ს. ზღუდე, გალავანი გარემოს ქალაქისა, стѣна вокругъ города, 3 მეფეთ. 2—35—36.

**თარხანი** (სპარ.), ს. თავის-უფალი, свободный; **თარხნება** (ვათარხნებ), ზ. მ. განვათავისუფლებ, давать свободу, **თარხნობა**, ს. თავისუფლობა, свобода.

**თასაკრავი**, ს. თავზედ მოსახვევი მანდილი ქალთა, головная повязка.

**თასი** (სპარ.), ს. ღვინის სასმისი უფრო ვერცხლისა, чаша.

**თასლიბი**, ს. ლაპარაკით შექცევა, бесѣда, კაც. 75; 2 ქართლ. 488, -გაწევა, ლაპარაკით შექცევა, бесѣдовать.

**თასმა** (სპარს.), ს. ტყავის ბაწარი, ремень.

**თასუსა**, ს. რუმბი წყალთ საზიდი, бурдюкъ для воды.

**თასუსათი**, ს. ქილ. 585?

**თასყიდი**, ს. ქიმია 36, 110; თასყიდი ზირნიხისა?

**თაფაუთი** (სპარს.), ს. სხვაობა, разница.

**თაფი** (სომხ.), ს. ვეგის ზურგი, რომლისაც მეორეს მხარეს ჰქვიან ჭუტი; жохъ, спинка у альчика, ნ. ალჩუ.

**თაფლი**, ს. სქლად შეზავებული სიტკბო ფუტკრისა, медъ; **თაფლი ველური** ან იმერული თაფლი, дикiй медъ, მატ. 3—4; მცენარე მსგავსი ურთხლისა; верескъ, раст. ბუნ. ლ. -უცეცხლო, медъ, нетопленный, сырецъ, ბუნ. ლ; **თაფილის პური**, медовой сотъ, ნ. გოლი; თაფლ-მწთოლვარე, медоточивый, **თაფლიანი**, ზედ. медовой, თაფლის სანთელი, воскъ, **თაფლუჭი**, ს. თაფლის სასმელი დასათრობი, сикера, медовика, ისაი. 5—12, 22; ლევიტ. 10—9; ბუნ. ლ; ლუკ. 1-15, **თაფლფიჭა**, ს. თაფლის ჩენჩო, ნ. ფიტი, ფიჭი; восковыя части меда.

**თაფლინდი**, ს. მცენ. тамариндовое дерево, პ. ფ.

**თაფული**, ს. ნათიბი ბალახი სახორომე, скошенное сѣно.

**თაფსუნი**, ს. ცხენის მუცელზედ შემოსაკრავი თასმა, подбрюшникъ, подсѣдельникъ.

**თაქალთო**, ს. ცხენის ზურგზე დასადები რამ უნაგირის ქვეშ, потникъ; сѣделка.

**თაქნაბადი**, ს. თექა, ნაბადი, ჩული, войлокъ, რუსუდ. 350.

**თაღარი** (თათრ.), ს. ტაგანი, кувшинъ, ბიანკ. ლ; სამი კოდის საწყაო, мѣра $6\frac{3}{4}$ пуд. ნ. ჩ. ლ; ნ. საწყაო ან კოდი.

**თაღი** (სპარს.), ს. კამარა, კონქი, ცადაქნილი შენობაში, сводъ.

**თაღლითი** (არაბ.), ზედ. რიოში, ყალბი, ჯერკვალი, ცრუ, фальшивый, поддѣльный, -ფული, фальшивыя деньги.

**თაყდირი**, ქიმ. 110?

**თაყვანი** (არაბ.), ს. პატივის-ცემა, поклоненіе; почтеніе, почитаніе; **თაყვანისცემა** (თაყვანსა ვჰცემ, თაყვანივეც); ზ. მ. პატივსა ვსცემ მუხლმოდრეკით; თავს დაუკრავ, поклоняться; თაყვანის საცემლად, на поклоненіе, საქმ. 7—43; **თაყვანება** (ვა), ზ. მ. თაყვანს ვაცემინებ; შევსწირავ; заставить поклониться; жертвовать кѣмъ либо, 1 ქართ. 309, 282; თავი ვათაყვანე, я принесъ ему себя въ жертву, თავი მათაყვანა, онъ принесъ мнѣ въ жертву себя, (ვითაყვანებ), ზ. მ. ვაიძულებ რომ თაყვანის მცეს, я заставляю, чтобы онъ поклонился мнѣ, გორგ. 49; (ვეთაყვანები). ზ. თვ. პატივსა ვსცემ; თავს შევსწირავ, თავს ვანაცვალებ, поклоняться: жертвовать собою; ვეფხ. 1521; რუსუდ. 162, 183, 587; 1 ქართლ. 303; გორგ. 41; შენ გეთაყვანე, შემოკლებით: გეთაყვა, я жертва твоя: сдѣлай милость, пожалуйста, კაცია 63.

**თაყუმი** (არაბ.), ს. კალანდარი, წელთა აღრიცხვის წიგნი, календарь, შავთ. 17.

**თახვი, თაყვი**, ს. ცხოველია, бобръ, касторъ, ბუნ. ლ; **თახვის-ყაირი**, касторовое масло, ბუნ. ლ.

**თახთახი**, ს. თრთოლა სიცივისაგან; ძრწოლა, дрожь; **-ხება** (ვჰთახთახებ), ზ. უ. ვჰსძრწი; ვთრთი სიცივისაგან, дрожать отъ холода; მათახთახებს, меня въ дрожь бросаетъ.

**თახსირი** (არაბ.), ს. დაპატიმრება, арестованіе, 2 ქართლ. 326, 327.

**თახშქუნი** (სპარ.), ს. დასტ. 40; მოჭრილის თეთრის გამასუფთავებელი, кто обдѣлываетъ чеканенную монету.

**თახჩა** (სპარ.), ზ. ლავგარდანი ან კედელში გამოყვანილი თარო; ან სარკმელი, полка въ стѣнѣ; окно, რუსუდ. 348.

**თაჯი** (სპარს.), ს. გვირგვინი, корона.

**თბე**, ს. ხაში, პურის-ცომი; ან ახლად მოზელილი ცომი; სხეული, ხორცი (კაცისა); закваска; тѣсто: тѣло человѣка, შავთ. 73; ჩახრ 98; გამოსლ. 12—34; 1 კორ. 5—7; გუჯ 1.

**თბილი, ტფილი**, ზედ. ცხელისა და გრილის საშუალი, ამ გვარადვე ითქმის თბილისი ან ტფილისი; теплый; თბილი წყლები, теплыя воды, **თბილა**, тепло (есть), თბილ-თბილი, тепленькій, ქიმია. 116; 105; **მთბილა**, тепло мнѣ, **თბილება** (ვა), ზ. მ. ვატფობ, გავათბობ, грѣть, согрѣвать, **თბობა** (ვათბობ), ზ. მ. ვატფობ, ვახურებ ბუხარს, топить, (ვსთბები), ზ. ვდ. გავთბები. согрѣваться.

**თეატრი** (ბერძნ.), ს. ადგილი შესაქცევთა სახილველთა, театръ.

**თებანი**, ჩახრ. 93?

**თებერვალი**, ს. თთვე სარწყვნისი, февраль.

**თებო**, ს. თმის ქერტლი, перхоть, перша.

**თეგი**, ს. წიგნის შემკვრელთა: ვარაყის დასაკვრელი საგორავი მაშინა, у перепл. филетъ переплетчиковъ, ქიმია 238, 237.

**თეეი**, ს. სასძლო განსასვენებელი ან საწოლი ოთახი, чертогъ, опочивальня, იეზეკ. 40—8, 12.

**თევა** (ვათევ, ვათიე). ზ. მ. უძილოდ ვატარებ ღამეს სნეულთა თანა, გინა ლოცვისათვის, რომელარს დაისი; бодрствовать, не спать, не смыкать глазъ, проводить ночь около больнаго, или въ молитвѣ; მითევ ღამესა, რუსუდ. 886, проводишь ночь безъ сна около меня, სიცოცხლე გლახ ვათიო, ჩემი სიცოცხლე როგორ შემოგწირო, ვეფხ. 738, какъ пожертвую жизнью для тебя; ღამე თეული, მიმ. проведшій ночь безъ сна, ვეფხ. 448.

**თევდოროზის შაბათი**, ს. Өеодоровская суббота.

**თევზი**, ს. ზოგადი სახელი წყლის ცხოველთა; თებერვლის ნიშანი ზოდიაქოსი, рыба; рыбы, 12-ый знакъ солнцепутія; **-ვზის წამალი**, кукольванъ, პ. ფ. **თევზიპარია**, ს. მფრინ. лутокъ (птица); **თევზ-სარდალა**, анчоусъ, ნ. ჩ. ლ. რუსუდ. 7; **თევზი ყლაპია**, ს. მფრინვ. бакланъ (пт.); **თევზიანი**, ზედ. рыбный, **თევზეული**, **თევზეულობა**, ს. сборище рыбъ; рыбное (кушанье), **თევზის წამალი**, მცენ. кукольванъ, ერის. ლ. პ. ფ. ლ; медвѣжье ухо, раст. verbascum (plante); ბუნ. ლ.

**თეზაფი, თეზაფის წყალი**, ს. წყალი ოქროს დამადნობელი ფრიად გესლიანი, водка царская, золоторазводная, **თეზაფის ქვა**, шпатъ, ქიმ. 25.

**თეთრეკალა** და სხ. ნ. თეთრი.

**თეთრი**, ზედ. სპეტაკი, თოვლის ფერი; ვერცხლის ფული; ერთშაურიანი ვეცხლის ფული ან ერთი დანგისა; სამ. მეფ. გიორგ. 5, 6, 7, 8, 9, 10, 11 და შემდეგი, გუჯ. 14, 22; 1 ქართლ. 388; სიყვითლის სენი, бѣлый; серебро; серебрянныя деньги: серебрянный пятакъ; бѣли; თეთრად გაუთენებია ღამე, онъ не смыкалъ глаза всю ночь; თეთრად დაწერა, написать на бѣло, თეთრად შენი სარეცხი. добро смѣяться, добро скалить зубы; **თეთრი რავა**, მცენ. ძირმწარე, кирказонъ, раст. ბუნ. ლ. ერისთ ლ; თეთრი ფერი, ს. худосочіе, ბუნ. ლ; **თეთრ-ეკალა**, ს. მცენ. крыжовникъ, რუსულ ქართ. ლ. **თეთრწითელი** (ქვა), краснобѣлый, **თეთრუშა**, ყურძენია, ბაქრ. 182, **თეთრყურძენა**, ყურძენია, ბაქრ. 229, **თეთრეული**, ზედ. серебрянный; серебрянныя вещи; серебро; თეთრფეროვანი, ზედ. бѣловатый, თეთრწვერა, ს. бѣлобородый, **თეთრება** (ვა), ზ. მ. გავასპეტაკებ, бѣлить, (ვსთეთრდები), ზ. ვდ. ვსპეტაკდები, бѣлѣть, **თეთროვანი**; ზედ. бѣловатый; თეთროვნება, ს. бѣлизна.

**თეთქა** (ვსთეთქ, -ქე), ზ. მ. ვბექავ, დავბექავ, დავბეგვავ, мять.

**თეი**, ს. ნახე თეეი, წყობილ. 133.

**თელა**, ს. вязь, ბუნ. ლ; ნ. ჩ. ლ.

**თელა, თელვა** (ვჰსთელ, ვჰთელავ), ზ. მ. ვზერგნი, მოვსთელავ ნაბადსა, ფეხით ვჰქელავ, валять войлокъ; мять, топтать ногами.

**თელადუმა**, მცენ. карагачъ, ერის. ლ.

**თელამუში**, ს. მცენ. илимъ полевой; ერის. ლ. берестъ.

**თელგამი**, ს. ბალღამი, флегма, ბუნ. ლ.

**თელი**, ს. გოჭი ღორისა, молочный поросенокъ.

**თელმუზი**, ს. ერთგვარი ყველი.

**თემანი**, ს. სამხრეთი, югъ, ეზეკ. 47—19; ამბაკ. 3—3.

**თემი,** ს. ერთი მხარე, მაზრა; ერი ან ხალხი ერთის თემისა; область, провинція; волость; народъ одной области, міръ; ვეფხ. 643, 488; თემის უფროსი, начальникъ провинціи, თემის მოხელე, волостной голова, старшина, თემის სასმართლო, волостной судъ, თემის ყრილობა, мірская сходка, **თემობა,** ს. ერთი თემის ხალხნი, міръ, обитатели какой либо волости.

**თენა** (ვათენ), ნ. თენება; **ვითენ ბლდგომასა.**

**თენება** (ვა), ზ. მ. ღამეს გავათენებ უძილობით, ვათევ, неспать, бодрствовать цѣлую ночь; ღამე მითენოს, ჩახრ. 27, пусть не спитъ во всю ночь при мнѣ, (ვთენდები), ზ. ვღ. გავთენდები, დილის სინათლე შემოვა, разсвѣтать, ჩონგ. 137.

**თენთება** (ვითენთები), ზ. ვ. ბუხრის სუნისაგან მოვუძლურდები, მოვსუსტდები, приходить въ слабость отъ угара.

**თეოდორა,** ს. ჯირკვალი, опухоль, ბუნ. ლ; -ბალახი, მცენ. შავფურცელა, შავი მხალი, scorphularia; ბუნ. ლ.

**თეორეთიკა, თეორეტიკა,** ს. ხედვითი სწავლა, теорія, ლოღ. 35.

**თეორეთიკებრი,** ზედ. теоретическій, წმინდ. ცხ. 353.

**თერთმეტი,** ს. одиннадцать, **თერთმეტული,** ს. თერთმეტი რიცხვი ან ზედნადები, одиннадцать; эпакта годовая, ხრონოლ. ბროს. 4.

**თერიაყი, თერიახი, თრიახი** (სპარს.), ს. თრიახფარუხი, მკურნებელი სამსალისა, терьякъ, опійный составъ; ბუნ. ლ. ნ. ჩ. ლ.

**თერისტრო** (ბერძნ.), ს. აჯილა, ჩადრი, чадра, ისაი. 3—23, საბ. ლ..

**თერმია, თერმუზი, თორმაზა,** ს. მცენ. ლოპინარი, ხანჭკვალა, ხნდური ცერცვი, волчій бобъ, ბუნ. ლ.

**თერმომეტრი** (ბერძ.), ს. სითბო სიცივეს მაჩვენებელი, термометръ.

**თერმონი** (ბერძ.), ს. თბილი შაქრის წყალი ჩაისავით, теплая вода съ сахаромъ, მამათცს; ქილ. 487; ბუნ. ლ.

**თერო,** ს. ნიახური, მცენ. петрушка, ბუნ. ლ; პ. ფ. ლ; салепъ, ნ. ჩ. ლ. № 1, ნ. თურო; Чина шишечко-коренная, ერის. ლ.

**თერმული,** ს. ორნატი, ხნული ნათესი (მაქსიმეს ხუთასეულში), нива, пашня, ქილ. 582, 684; ნ. ჩ. ლ.

**თესა, თესვა** (ვთეს, ვთესავ), ზ. მ. შემოვაბნევ ნახნავ მიწაში თესლეულს აღმოსაცენებლად, сѣять, **თესილი,** ნათესი, მიმ. посѣянный, **მთესავი,** ს. сѣятель, **თესვინება** (ვა), ზ სხ. заставить сѣять, ვისრ. 180; ლუკ. 6—1; მატ. 6—26; 13—3, 4; რაც გითესავს ნაცვალი გინახავს, что посѣялъ, то и получилъ.

**თესლანოსი,** ს. მფრინვ. теслоносъ, 2 რჯული. 14—18.

**თესლ-თეთრა,** მცენ. ярутка, ბუნ. ლ.

**თესლ-ყვითელა,** მცენ. ярутка желтая.

**თესლ-მანანა,** მცენ. თარანჯაბინი, манна.

**თესლი,** ს. მოსავალთ მარცვალი ნაყოფის გამომღები; მატ. 6—26; 13—3, 4; ნაყოფი ცხოველთა, ისაი. 14—29; ნათესავი, შთამომავლობა, თაობა ერისა, ფსალ. 9—26; 32—11; რომაელ. 4—17; დასაბამი, მიზეზი რისამე; сѣмя, вещество содержащее въ себѣ зародышъ животный и растительный; потомки, нисходящее поколѣнье; корень, начало, основаніе, причина; თესლითი თესლადმდე, изъ рода въ родъ, უცხო თესლი, иноплеменникъ, თესლი კიტრისა, огуречное сѣмя, **თესლოვანი,** ზედ. семенистый, მარტ. 1—175; **თესლტომი,** ს. თვისტომი, თანა მენათესავი; сродникъ, საქმ. 10—24; **თესლ-მდინარე,** ს. სუსუნატი, перелой, რიცხვ. 5—2; **თესლის მხიტყველი,** ს. ცრუ მოლაპარაკე, ცრუ პენტელა, пустословъ, საქმ. 17—18.

**თეფში** (სპარს.), ს. გაშლილი ჯამი, тарелка.

**თექა,** ს. უმჯობესი თაქნაბადი, ჩული, войлокъ, ჩონგ. 143.

**თეძო,** ს. მენჯის ძვალი, бедро, გამოცხ. 19—16; **-ძოს თავი,** сѣдалищная кость, вертлюгъ.

**თეჯირი,** ს. სინდონი, ძგიდე, საძგიდე; ширма, перегородка, რუსუდ. 350, 545, 602.

**თეჯნისი,** შაირი თერთმეტ მარცვლოვანი და ოთხ-ტაპოვანი, стихи имѣющія 11 слоговъ и 4 стиха въ куплетѣ.

**თვალად,** ზზ. სახით, სახის მშვენიერებით, видомъ, взрачностью, красотою наружности, ვისრ. 3; ვეფხ. 8, 316; თვალად მარჯვე, ე. ი. მარილიანი, სახით მიმზიდველი, სანდომიანი, ვეფხ. 1071; авантажный, привлекательный, **თვალადი,** ზედ. მშვენიერი სახით, ან შესახედაობითა, взрачный, видный, пригожій; დარეჯ. 107; **თვალადობა,** ს. სახის მშვენიერება, взрачность, пригожество, ვისრ. 109; რუსუდ. 259; ვეფხ. 1509.

**თვალ-აუღებელი,** ზედ. თვალის მოუშორებელი, неотрывающій глазъ.

**თვალ-ბედითი,** ზედ. ავ-თვალი, ავის-თვალის მქონებელი, дурноглазый, призорливый, ჩონგ. 75.

**თვალ-ბოროტი,** ზედ. ვისაც მოშურნე და ბოროტი თვალი აქვს, завидливый (глазъ), **თვალ-ბოროტობა,** ს. ავთვალობა, თვალ-ბედითობა, завистливость; მარკ. 7—22; ალექს. 26.

**თვალ-გამჭრიახი,** ზედ. თვალით კარგად მხედველი, зоркій, **თვალ-გამჭრიახობა,** ს. зоркость.

**თვალ-გაუწვდენელი,** ზედ. необозримый.

**თვალგება** (თვალით ვაგნებ), ზ. მ. შევნიშვავ, замѣчать, საბ. ლ.

**თვალ-დამწვარი,** ზედ. ვისაც თვალების დაწვით სინათლე მოჰკლებია, кто лишенъ зрѣнія посредствомъ выжженія глазъ.

**თვალ-დაფახული,** ზედ. თვალ-დახუჭვილი, замкнувшій (глаза), ვეფხ. 671; **თვალ-დაუფახველი,** ზედ. თვალ-დაუხუჭავი, несмыкающій (глаза), ვეფხ. 865, **თვალ-დახუჭვილი,** ზედ. თვალ-დაფახვილი, замкнувшій (глаза); не бодрый.

**თვალება** (ვა), ზ. მ. დავხედავ, взглянуть, посмотрѣть, დარეჯ. 30.

**თვალ-ელამი,** ზედ. ბრუციანი, თვალ-მარდი, косой.

**თვალვა,** ს. -ვით, ზზ. რიცხვით, числомъ, 1 ქართლ. 120; (ვჰსთვალავ. -ლავდი ან ვსთვალვიდი), ზ. მ. აღვრიცხავ, считать, ნ. **თვლა, თუღლა;** ვეფხ. 70;

ნუ მთვლავ, не считай меня, დარეჯ. 103; ვისრ. 128.

**თვალთა-ხედვა**, ს. თვალის ჩინი, მხედველობა, зрѣніе, თვალთა ხედვა საწუთროსავით მუხთალია, глазъ, какъ этотъ міръ, обманчивъ, ვისრ. 123.

**თვალთვალება** (ვუთვალთვალებ), ზ. მ. თვალი მიჭირავს, მალვით თვალს ვადევნებ, подсматривать, ან თვალით ვანიშნებ, мигать.

**თვალთ-მაქცი**, თვალთ-მაქციერი, თვალთა მაქცეველი, თვალ-მაქცი, ს. მცბიერი, მომატყუებელი, лицемѣръ, обманщикъ. ზოგ. волшебникъ, ქილ 192; ვისრ. 178, 200, **თვალთ-მაქციერობა**, **თვალთ-მაქცობა**, ს. მცბიერობა, მატყუარობა, обманъ, притворство; лицемѣріе; волшебство, чародѣйство.

**თვალთ-უხვავად**, ზზ. არა მცბიერად, უტყუვრად, нелицемѣрно, **თვალ-უხვავი**, ზედ. არა მცბიერი, უტყუვარი, нелицемѣрный, სამ. ვახტ. 204, 2 კორ. 13—10; 1 ქართლ. 256; **თვალ-უხვავად**, მსჯელი, справедливо судящій, здраво мыслящій, ალექს. 162, -სასჯელი, нелицемѣрный судъ, **თვალთ-უხვავობა**, ს. უტყუვარობა, нелицемѣріе, კოლ. 3—25; 1 ქართლ. 418.

**თვალი**, **თუალი**, ნათეს. თუალისა, მიც. თუალსა; მრავლ. თვალები, ს. ცხოველთ ორგანო ხედვისა; მხედველობა, თვალის ჩინი, თვალის სინათლე; ზედა მხედველობა; око, глазъ; зрѣніе; присмотръ, надзоръ; **თვალი**, ნათ. თვლისა, თვალსა, მრავლ. თვლები; ს. პატიოსანი ქვა; შენობასა შინა: შეკრული კამარა, ცა-დაქნილი; სათავე წყაროსი; ჯაჭვთა ან ბადეთა მოკილებულობა, გრგოლი; драгоцѣнный камень; арка, сводъ; истокъ рѣки; очко, звѣно, кольцо у цѣпи; колесо; ყურძენს რომ თვალი შეუვა, когда виноградъ начинаетъ наливаться, სამზ. 110, თვალ-შესული ტყემალი, სამზ. 112, зрѣлая дикая слива; თვალის სინათლე, თვალის ჩენა, თვალის-ჩინი, свѣтъ глазъ, зрѣніе, ვისრ. 25; ჩემო თვალის სინათლევ, душа моя, თვალ და თვალ, въ глазахъ, თვალში ჩინიანი, ე. ი. თვალადი, ლამაზი, пригладный; თვალის წინ, передъ глазами, ანტ. 37; თვალი და ყური, გაჭირობს, наблюдай, присматривай, თვალის კაკალი, очное яблоко, глазной шаръ, თვალს უშვრება, мигаетъ, указываетъ миганьемъ, თვალის წამალი, ნ. თუთია; თვალი ჰკრა, сглазилъ; გონების თვალი, ე. ი. გონებით შორს დამნახველობა, прозорливость, дальновидность, проницательность, გუჯ. 1—29, 1 ქართლ. 293; კეთილის თვალით მიხედვა, посмотрѣть на кого благосклонно, თვალი დაგიდგა, ნ. დადგომა, თვალი გამიწყალდა, ე. ი. თვალის ჩინი შემისუსტდა, у меня ослабѣло зрѣніе, притупились глаза, თვალი სარკმლისა, ფანჯრისა, დოლაბისა, просвѣтъ окна, переплетъ оконный, თვალი ხიდისა, арка мостовая, ურმის თვალი, колесо, წყაროს თვალი, истокъ рѣки, ვისრ. 48; ვეფხ. 943; 2 ქართლ. 190; იაკობ. 111—13; რაკის თვალი, жерновка, მზის თვალი, солнышко, მარილის თვალი, прозрачный кусокъ каменной соли, სასწორის თვალი, чашка вѣсовая; წინდის თვალი, петля чулочная.

**თვალიერება** (ვა), ზ. მ. თვალს ვადევნებ, თვალი მიჭირავს, присматривать, наблюдать; ათვალ-ჩათვალიერე, присматривай.

**თვალით მნახველი**, **თვალით მხილველი**, ს. თავისის თვალით მნახველი რისამე, очевидецъ.

**თვალით-ნახული**, ზედ. видѣнный своими глазами.

**თვალით ხაჩინო**, ზედ. ხასილველი ან ნახული თვალით, очевидный.

**თვალის ახმა**, ზ. მ. თვალს გავახელ, прозрѣть.

**თვალის-ყური**, ს. თვალის მიდევნება, -დაჭერა, надзоръ, наблюденіе; ნ. თვალი და თვალ-ყური.

**თვალისჩინი**, ს. თვალის მხედველობა, зрѣніе.

**თვალისჭერა**, ნ. ჭერა; თვალის წამალი, ნ. თუთია.

**თვალისწამალი**, ს. თვალის-ქვა, ნ. თუთია.

**თვალ-მანკიერი**, **თვალ-მანკი**, ზედ. მოშურნე ან ხენეში, завистливый, уродъ.

**თვალ-მარჩხი**, **თვალ-მაჩხი**, ს. თვალ-ჭრელი, пестроглазый, კაეშ. 188; სან. ლ.

**თვალმაქცი**, -ცობა, ნ. თვალთ მაქცი.

**თვალ-ნათლივ**, ზზ. დღისით სინათლით, за свѣтло, среди бѣлаго дня.

**თვალ-ნაკრავი**, ზედ. დანახული, сглазенный.

**თვალსწრაფი**, ზედ. შორს დამნახავი, проницательный, ქილ. 308.

**თვალ-ტანადობა**, ს. შესახედაობა, წარმოსადეგობა, статность.

**თვალ-უწვდენელი**, **თვალ-უწთომი**, **თვალ-უწდომი**, ზედ. თვალით განუზომელი, თვალ-შეუდგამი, необозримый, ვეფხ. 218; დარეჯ. 125; რუსუდ. 712.

**თვალ-უხილავი**, ზედ. არ ნახული, невидаль, -უხილაობა, 1 ქართლ. 418; невидѣніе.

**თვალ-უხვი**, -უხვავი, ზედ. მიუფერებელი, მართლ-მსაჯული, непритворный, справедливый, -სასჯელი, справедливый судъ, **თვალ-უხვაობა**, ს. მიუფერებლობა, მართლ-მსაჯულობა, непритворство, справедливость; 1 პეტრ. 5—17.

**თვალ-ღება**, სზ. მიფერება, პირფერობა, лицемѣріе, притворство, საქმ. 10—34; ეფეს. 6—9; იაკობ. 2—1; რომ. 2—11; მატ. 22—16; თვალღებით სჯა, пристрастно судить; (თვალვაღებ), ზ. უ. მიფერებით ან პირფერობით მოქცევა, льстить, притворствовать, არა ვის თვალ-აღებ პირსა, никому не льстишь въ лице; ლუკ. 20—21; მატ. 22—16, (თვალს ვაღებ), ზ. მ. თვალს გავახილებ, открыть глаза, **თვალღებული**, მიმ. მხიარული, веселый, ვისრ. 192; მიმფერებელი, лицемѣрный.

**თვალ-ღია**, ზედ. მხნე, ფხიზელი, бодрый.

**თვალ-ყური**, ს. თვალის დაჭერა; გულისყურის დადევნება, ყურის მიპყრობა; наблюденіе, надзоръ, თვალყურის ჭერა (თვალყური მიჭირავს, მეჭირა), наблюдать, ალექ. 72.

**თვალშავა**, ს. მფრინველია, ბუნ. ლ.

**თვალ-შავი**, ზედ. შავ-თვალიანი, черноглазый.

**თვალ-შაქარი**, ს. თავი მეკობრეთა, თავი ავაზაკთა კაცთა, атаманъ разбойниковъ, ალბ. სამ. 65.

**თვალ-შეუდგამი**, ზედ. თვალ-უწთომი, необозримый.

**თვალ-შვენიერი**, ზედ. თვალადი, თვალად კარგი, взрачный, 2 ქართ. 243.
**თვალ-ცეშული**, ზედ. თვალ-ნაკრავი, დანასული, сглаженный, ქილ. 605, 607.
**თვალ-მვირი**, ზედ. ავთვალი, завистливый, 2 სჯულ. 28—55.
**თვალწინ**, ზმ. передъ глазами.
**თვალწუნება** (ვეთვალწუნები, -ნე), ზ. თვ. არ მოვეწონები, მოვიძაგებ, ненравиться, возненавидѣть, რუსუდ. 955.
**თვალ-ჭრელა**, ზედ. მჭხი, пестроглазый.
**თვალშინეში**, ზედ. მოშურნე, завистливый.
**თვალ-წინ**, передъ глазами.
**თვალთმა**, ს. მიფერება, პირფერობა, лицемѣріе, притворство, თვალთმით სჯა, пристрастно судить, 2 სჯული. 16—19.
**თვალთუჭია**, თამაშობა: კენკელ-მალულა, жмурки, гулючки.
**თვარა, თვარე, თვარემ, თორემ, თუარამ, თუარემ** (შემდგარია ორის სიტყვისაგან თუ და არა, თუ არა); ზმ. წინა აღმდეგი სიტყვა: უკეთუ არა, სხვაფრივ, წინა აღმდეგ, если не, въ противномъ случаѣ, иначе, а то; დარეჯ. 91; ვისრ. 79; ალბ. 94.
**თვარეული**, ზედ. მთვარეული, лунный, მთვარეულად აღრიცხვა, считать по лунному мѣсяцу, ხრონ. ზრონ. 25.
**თვე**, ნ. თთვე; თვე-თვედ, каждомѣсячно, ხრონ. ზრონ 3.
**თვით, თვითონ, თითონ**, ნაცვალსახელი ესე მიეჩემების სახელთა, განსაკუთრებით საცნობელად პირისა ანუ ნივთისა, თვინიერ გარეშისა მაგიერობისა, самъ, თვითმე, я самъ, თვით შენ, ты самъ, თვითის, онъ самъ, **თვითება**, ს. ბუნებითი საკუთრება პირისა ან გვამისა, свойство, особенность, личность; კავშ. 90; 246, 311; მარგ. 1—96, შავთ. 64.
**თვითბუნება**, ს. თავისნება, твердость характера, упрямство, 1 ქართლ. 342.
**თვითბერი**, ნ. თითბერი.
**თვითვნებითი ზმნა**, გრამ. возвратный глаголъ.
**თვითნე**, ზედ. თავის ნათქვამი; настойчивый.
**თვითი**, ზედ. განსაკუთრებული, ბუნებით საკუთარი პირისა ან ნივთისა, свойственный (лицу или предмету), особенный; личный.
**თვით-მავალი, თით-მავალა**, ს. მცენ. лебеда садовая, ბუნ. ლ.
**თვითმასწავლებელი**, ს. самоучитель.
**თვითმმართებლობა**, ს. самоуправленіе.
**თვით-მდგომობა**, ს. დაუმოკიდებლობა, самостоятельность, независимость, კავშ. 108; თვითმდგომი, ზედ. დაუმოკიდებელი, самостоятельный, კავშ. 100.
**თვითმოქმედება**, ს. самодѣятельность.
**თვითმპყრობელი**, ს. თვითმფლობელი, თვითპატრონი, თვით-ხელმწიფე, самодержецъ, -жавный, **თვითმპყრობელობა**, ს. თვით-მფლობელობა, самодержавіе.
**თვითმფლობელი**, თვითხელმწიფე, თვითპატრონი, ნ. თვითმპყრობელი.
**თვითმყოფი**, ს. დაუსაბამო ღმერთი, самобытный.
**თვითნება**, упрямый, своевольный.
**თვითნებობა**, ს. своеволіе.
**თვითმხილველი**, ს. თავის თვალით მხილველი, очевидецъ.
**თვითო, თითო**, ზედ. ერთერთი; თვითოეული, по одному; каждый; კავშ. 18, -ივსეს ჭიქები, они налили себѣ по одному бокалу, ვეფხ. 59; თითო მარგალიტი მუშტის ოდენი იყო, каждая жемчужина была въ кулакъ, თვითო ვინ ახსენოს, кто помнитъ о каждомъ, ვისრ. 28; **თითო-თითო, თვითო-თვითო**, ზმ. ცალცალკე, მარტომარტო, порознь, по одиночкѣ; каждый самъ по себѣ; ვისრ. 28; თითო-თითო ვის ახსოვს, кто помнитъ о каждомъ по одиночкѣ; **თვითო გვარი**, ზედ. თვითო ფერი, каждый видъ, каждый родъ, **თვითო-გვარობა**, ს. თვითოფერობა, каждый видъ, каждый родъ, ქილ. 203, **თვითო-თვითოდ**, врознь, по одиночкѣ, **თვითოეულად**, ზმ. ცალცალკედ, თითო-თითოდ; განვრცელებით, წვრილად, ვრცლად; по одиночкѣ; подробно, отчетливо, 1 ქართლ. 196; ებრ. 9—5, **თვითოეული**, ზედ. თვითო-თვითო, ერთერთი, კაცად-კაცადი, каждый по одиночкѣ, **თვითოეულება**, ს. единичность, **თვითორიგად**, ზმ. ცალცალკე დარიგებით, каждый по порядку, რუსუდ. 348.
**თვითონ**, ნახე თვით.
**თვითრჯული**, ზედ. თავისნება, ახირებული, მიზრჯნილი, упрямый, своенравный; настойчивый, -რჯულობა, ს. მიზრჯნილობა, упрямство.
**თვითწოდება**, ს. самозванство.
**თვითწყალი**, ს. ნიშადურის სპირტი ან არაყი, нашатырный спиртъ, ქიმ. 22.
**თვითჭეშმარიტი**, ზედ. ნამდვილი ჭეშმარიტი, непреложный, очевидный; **თვით-ჭეშმარიტება**, ს. аксіома, непреложная истина, ლოღ.
**თვითხელმწიფე, -ება**, ნახე, თვითმპყრობელი, -ლობა.
**თვითხმოვანი** (ასო), გრამ. гласная буква.
**თვინახი, თვინიხი**, ს. თევზია, scaber tynnus.
**თვინიერ**, თანდ. მიმღები ნათესაობითის ბრუნვისა; გარდა, გარეში, კიდეგან, кромѣ.
**თვირათები**, ს. გარდატეხა შუქისა, თინათინი, отраженіе лучей, საბ. ლ; კავშ. 20.
**თვის**, თანდ. მიიღებს ნათეს. ბრუნვასა, ради, по, за; о; объ; ღვთის გულისათვის, ради Бога, ამისთვის, по сему, მოთხრობისათვის, объ исторіи.
**თვისად**, ზმ. თავისთვის, თავისწინ, самъ по себѣ, 2 ქართლ. 97.
**თვის-თავი** ნ. თთვე და თავისთავი.
**თვისაგან**, ზმ. მარტო, თავისწინა, наединѣ, уединенно, მოუხდნენ მოწაფენი თვისაგან, пришли къ нему ученики наединѣ; მატ. 24—3; მარკ. 4—34; საქმ. 28—16.
**თვისდადგება**, ს. начало мѣсяца.
**თვისება**, ს. ბუნებითი საკუთრება პირისა ან ნივთისა, свойство, особенность, личность; თვისება რჯულთა, духъ законовъ; (ვითვისებ), ზ. მ. დავიჩემებ, დავინარჩუნებ, მივითვისებ; присвоивать, ჯხამს მოყვარე მოყვარემან უკუნამდის ითვისოს, другъ

вѣчно долженъ уважать друга, (ვუთვისებ), ზ. მიჩ. მივაჩემებ, მივმადლი, усвоивать кому что; (ვეთვისები), ზ. თვ. ვეყვი, შევეთვისები; გავუმეგობრდები, დავუძმობილდები, усвоиваться, сходиться, сдружаться, ქილ. 285; ნ. თვისობა; (მეთვისები), ზ. მიჩ. მეყვი, приноравливаешься къ характеру моему, ты сходишься со мною; გვითვისა, ე. ი. თვისად გვყო, онъ сошелся съ нами, გუჯ. 33.

**თვისებრიობა**, ს. მეყვისობა, ნათესაობა, свойство, родство.

**თვისთავი**, ნ. თვისდადეგი ან თთვე.

**თვისთვისად**, ზზ. თითოთითოდ, ცალცალკე; порознь, по одиночкѣ; თვის თვისად წავიდნენ, разошлись по своимъ домамъ, 2 ქართლ. 383.

**თვის-თვისი**, ზედ. თავის-თავისი, 2 ქართლ. 383; свой собственный, თვის-თვის იყვნენ, 2 ქართლ. 548, каждый былъ самъ по себѣ, თვის-თვისთა ფარეშთა უბრძანეს, каждый приказалъ своему камердинеру, ვისრ. 2.

**თვისი**, ზედ. თავისი, საკუთარი, შესაჴვედრი, свой, მეყვისი, ნათესავი, родной, ვეფხ. 767; ბერძნ. სამ. 181; **თვისიანი**, ს. თავისებიანი, родные, **თვისებრი**, ზედ. იმისებრი, подобный ему.

**თვისობა**, ს. მეყვისობა, ნათესაობა, свойство, родство, (ვეთვისები), ზ. თვ. ვეყვი ნათესავად, быть въ родствѣ; 2 ქართლ. 548; (ვთვისობ), ზ. უ. ვეყვი ვისმე ნათესავად ან მახლობლად, находиться въ родствѣ, въ близкихъ отношеніяхъ; ჩახრ. 34.

**თვისობირი**, ზედ. განთვისებული, განსაკუთრებული, свойскій, ალექ. 20.

**თვისტომი**, ს. მეყვისი, ნათესავი, თანა მონათესავე, сродникъ, свойственникъ, თვისტომობა, ს. ნათესაობა, родство, родовой бытъ.

**თვისყოფა** (თვისვეყვი, -ვეყავ), ზ. უ. ვენათესავები; ვეთანხმები; быть въ родствѣ; соотвѣтствовать, ლოლ. 20, 127; კაც. 14; მეტაფ. 48.

**თვის-შორისებული**, ზედ. გამხოლოვებული, თავის წინა მარტო, уединенный, მარტ. 2—4.

**თვლა, თუვლა**, სხ. აღრიცხვა, დათვლა; счисленіе; счетъ; თვლით, со счетомъ, (ვსთვლი, ვსთვალე), ზ. მ. აღვრიცხავ, დავსთვლი; считать; (ვათვლი), ზ. მ. ანგარიშზედ მოვუმატებ, присчитывать, (ვუთვლი), ზ. მიჩ. ვუანგარიშებ, დავუთვლი, считать чьи деньги, საზოგადო ლაპარაკში: შევუთვლი, დავაბარებ ვისთანმე სიტყვას; наказывать, сказать кому что, (ვითვლები), ზ. ვნ. აღვირიცხვები, считаться.

**თვლემა, თუვლემა**, სზ. ლული, რული, ძილისაგან მიზიდვა მჯდომარისა თავის კანტურით, дремота, (ვსთვლემ, -ლიმე; მთვლემს, მთვლემა), ზ. უ. მრულავს, дремать, ერისთ. 1—89.

**თთვე, თვე**, ს. მეათორმეტე ნაწილი წელიწადისა, мѣсяцъ, ნ, ზოდიაქო; თთვე და თვე, помѣсячно, თვისთვემდინ, отъ одного мѣсяца до другаго, რუსუდ. 407; მრავლ. **თთვენი**, ან თვენი, საეკკლესიო წიგნი საგალობელთა სათთვეოთა წმინდათა, четьяминея; **თთვისთავი**, ს. ესე იხმარების მთოვარის ანგარიშში ესრეთ: უკეთუ თვე არს 30 დღიანი მაშინ ნიადაგი და თთვისთავი ორნივე მიეთვლებიან ზედნადებსა (ნახე ქრონიკონი), თუ თთვე არს 31 დღისა მაშინ მიეთვლების მარტო ნიადაგი და თთვისთავი აღარ; მზის თვეების სხვაობა მთვარის თვეებზედ არის თერთმეტი დღე; თერთმეტის რიცხვისაგან ხუთი, რომელთაც ხრონოლოღიაში უწოდებენ ხუთეულად მიეთვლების 2 დღე: თებერვალს აპრილს, ივნისს, ენკენისთვეს და ნოემბერს, რადგანაც ამთვეებს აქვთ 30 დღე, და დანარჩენი ექვსნი იწოდების ხრონოლოღიაში ექვსეულად; ნ. ხრონოლ. ბროს. 25 გვერდი ნ. ქრონიკონი; мѣсячная эпакта, **თვისდადეგი**, начало мѣсяца, первое число; **თთვისთავი**, ცნობა მზის მოქცევისაებრ თუ რომელსა დღესა შვიდეულისასა რომელი თთვე დადგება, ნ. ქრონიკონი, день недѣли, которымъ начинается первое число мѣсяца.

**თიბ, თიბდორბ**, ს. დიდი ჯირკველი განუქარვებელი უფრო კისერზედ, მარგული, затвердѣлый наростъ, желвакъ, свинка, жаба, ბუნ. ლ; პ. ფ. ლ; ნ. ჩ. ლ.

**თიბმუვლა**, მცენ. გარეული პრასა, скорода, ერის. ლ.

**თიბტრო**, ნ. თეატრი.

**თიბქარი**, ს. ფერდის ქარი, паховая грыжа.

**თიბათვე**, ს. ივნისი, თვე თიბვისა, іюнь мѣсяцъ.

**თიბვა**, სზ. მკა ბალახთა სათიბელითა ან ცელითა; кошеніе сѣна; сѣнокосъ, **თიბვისა**, ს. თიბათვე. іюнь; (ვსთიბავ), ზ. მ. ცელით ვმკი თივასა, косить сѣно, (ვითიბები), ზ. ვ. скашиваться, быть скошену.

**თივა**, ს. გათიბული და გამხმარი ბალახი, сѣно, მატ. 6—30; ზოგჯერმე გაუთიბავ მწვანე ბალახი, трава, მარკ. 6 — 39; იაკობ. 1 — 10, 11; ფსალ. 71—16; **ნედლი თივა**, свѣжая трава, **თივა თეთრა**, მცენ. მატიტელა ბალახი; спорышъ; гусиная пожить (раст.), ან **თივა-ქაშრა**, ს. მცენ. хвощъ, ბუნ. ლ.

**თივთიკი**, ს. თხისური, თხათა რბილი თმა; ან ნაქსოვი თხისურისა, козій пухъ; сукно изъ козьяго пуха, фланель.

**თითა**, ს. თვალ-მარგალიტით მოოქვილი გულის ან შუბლის მოსართავი ქალთა, фермуаръ.

**თითა-ყურძენი**, ს. ბუდეშური, მოგრძე ყურძენი თითის მსგავსი, крупный и продолговатый виноградъ.

**თითბერი, თუთბერი**, ს. ბრინჯაო, ყვითელი რვალი, ან სპილენძი, желтая мѣдь, бронза, томпакъ.

**თითი**, ს. მწვერვალი კაცთა ხელისა ან ფეხისა, палецъ, ვისრ. 177; ორთითი ან სამ თითი ჩანგალი, вилка объ двухъ или трехъ остріяхъ; ჩემის თითით ვსცხოვრებ, живу трудами своихъ рукъ.

**თითის ტარი**, ს. თითებით საბრუნავი მანა მკედთ სასთველი, веретено.

**თითმავალა, თვითმავალა**, ს. მცენ. лебеда садовая, ბუნ. ლ; ბაგრ. ბატ. 53; სამზ. 39; щирица, ერის. ლ.

**თითო, თითო-თითო**, თითოეული, თითონ, ნახე: თვითო, თვითო-თვითო, თვითოეული, თვითონ.

**თითქმის** (თუ ითქმის), ზზ. ლამის, კინაღამ, ცოტა გაწყდა, почти, чуть не.

**თითქო, თითქოს** (თუითქვა), ზზ. ვითამც, მითამც, какъ будто, какъ бы.

**თითხნა** (ვსთითხნი, -ხნე), ზ. მ. ვსვრი, ვსთხუნავ, ვსთხაპნი, ვაჩირქიანებ; ცუდად ვხაცავ ან ვჰსწერ; ვლანძღავ, ვათრევ; пачкать; марать; бранить, ругать, (ვითითხნები), ზ. ვ. გავისვრები, мараться, пачкаться.

**თიკანი,** ს. ციკანი, თხის შვილი, козленокъ. ისაი. 11—6; **თიკნის ყურა,** ს. საჭმელი მხალი, ოდეს მოხარშვენ უფრო გამწვანდება.

**თილიმა,** ს. მოხარშული ზუთხი, ჩადებული ძმარში, маринованная осетрина.

**თილისმა** (არაბ.), ს. მოხიბლვა, გრძნებით შეკვრა, очарованіе, заколдованіе, чародѣйство, არაბ. ბაზმანდი, талисманъ, амулетъ.

**თინათინი, თვირათენი, ან თვითნათენი,** ს. მზის შუქი დაცემული სარკეზედ და გარდაცემული კედელზედ, отсвѣтъ, отраженіе солнечныхъ лучей отъ зеркала, ვეფხ. 51; **თინათინება** (ვჰთინათინებ), ზ. მ. შუქს გარდავსცემ, отражать лучи, თინათინ მზესა ჰწუნობდა, მაგრამ მზე თინათინებდა, ვეფხ. 51; ე. ი. თინათინ თუმცა მზეს სწუნობდაო, მაგრამ მზის მსგავსად შუქს გარდასცემდაო.

**თინთიკა,** ს. მცენ?

**თიოში,** ს. მცენ. შრეში, воловій хвостъ, чалма, золотоголовникъ, царское копье (раст.), ბუნებ. ლ. ერისთ. ლ.

**თირი,** ს. ლბილი კლდე, მჭადა-ქვა, рыхлый и мягкій камень, пемза.

**თირკმელა,** ს. მცენ. труфель снѣдный, ერის. ლ.

**თირკმელი,** ს. ორი მკვრივი ხორცი გულის უმცირესი და მდებარე შიგანურში მახლობელ სუკებისა; შინაგანი დაფარული ჰზრი; почка; тайная мысль сердца; გამოსლ. 29—13; გამოცხ. 2—23; ფსალ. 7—9; 15—7; 72—21. [рія.

**თირიმა შალი** (სპარ.), ს. შალი, шерстяная мате-

**თიხა,** ს. მიწა კეცისა ან ქალახი, глина, **თიხიერი,** ზედ. глиняной.

**თლა** (ვჰსთლი, ვსთალე), ზ. მ. ვჰსჭრი თხლად და სწორედ; გავსთლი ქვასა. тесать; гранить; ზოგჯ. გამოვჰქანდაკებ, გამოვჰკვეთ სახეს, ваять, ვისრ. 34; -ბოლოკსა, чистить рѣдьку; **თლილი,** მიმ. тесанный, граненный, -ქვა, граненный камень, ვეფხ. 5.

**თმა,** ს. ბალანი ცხოველთ ტანისა და საკუთრად კაცთა თავისა, волосъ, ერთს თმასა ეწოდების ბეწვი, ამისაგან **ბეწვეული;** ვაჟთა გრძელს თმათა: **ვარჯი;** ვარჯისაგან დაყოფილთა თითის სიმსხოდ ხუჭუჭად გრეხილთა და გარდატევებულთა: **კიკინები;** მრგვლად მოკვეცილსა და გარემო შემოპარსულსა; **ქოჩორი;** თხემის ნაპარსსა სამღვდელოთ კურთხევის დროს: **კოჭიკური;** გარნა ნაპარსსა **ჟენჟი;** ქალთა თმათა შვენიერად და გრძლად ნაწნავთა: **დალალი და ჭავლი;** საფეთქელთა და ყურთა საფარებლად ჩამოშვებული: **ზილფი და კავები;** სომხ. **მაწაკი;** შუბლთა დასაშვენებლსა: **წინამო და ღულამბარი,** ბოვშვთა და უასაკოთა პირზედ: **გინგლი და ბუსუსი;** მცირე და თხელი **ბუწუწი;** კაცთა ტანთა ზედა: **ფაჩვნი, ფაჩვნიერი;** ბალანი აქლემთა **ხფევა;** ცხვართა და თხათა: **მატყლი;** თხათა ლბილსა თმასა: **თხისური, თივთიკი;** ძროხათა და ნადირთა: **ბალანი;** ძაღლთა და მხეცთა გრძელსა და ხშირსა: **ბანჯგვლი;** ღორთა: **ჯაგარი;** ცხენთა ქეჩოს თმათა **ფაფარი,** კუდთა: **ძუა;** ქაჩაჩისას: **ხაოლავი;** მხეცთა დაცვივნულსა: **განგური;** თმა გიშერი, черноволосый, ვეფხ. 3, თმა ოქროსი, ნ. ოქრომკედი: **თმიანა,** ს. მცენ. ქარაძენძა, ვარდკანაფა, чернобыльникъ (раст.), ნ. ჩ. ლ; **თმა-ქალა,** მცენ. ზენტეხი, волосатникъ, ბუნ. ლ; **თმაშავა,** მცენ. краска для волосъ изъ бирючины, თმიანი, ზედ. თმის მქონებელი, ბალნიანი, волосатый.

**თმენა,** სხ. терпѣніе, (ვითმენ, ვითმინე), ზ. მ. მოვიჭირვებ, გავსძლებ, терпѣть, сносить, (ვუთმენ), ზ. მ. მივუტევებ, прощать, **თმენინება** (ვა), ზ. სხ. მოვათმენინებ, заставить сносить, терпѣть.

**თმობა,** ს. терпѣніе; прощаніе; (ვჰსთმობ, ვჰსთმე; ვუთმობ), ზ. უ. ვითმენ, მოვითმენ, გავსძლებ; ვაპატიევებ; сносить, спускать, послаблять; прощать; ჰსთმობს გაყრისა თმობასა, онъ терпитъ мученіе разлуки, ვეფხ. 11.

**თნება,** ს. ამება, სათნო ყოფა, გულის სრულება; ვეფხ. 695, მარტ. 1—11; угожденіе; სურვილი, წადილი, желаніе, охота, ალბ. 46; თნებითი ძალი, сила желанія, კავშ. 223; **თნებითი,** ზედ. სათნო ყოფილი, угодный, пріятный.

**თნება, თნევა** (ვათნევ, -ნიე), ზ. მ. ვაამებ, ვასიამოვნებ; პირფერობით, პირმოთნეობით მივეფერები, ვეტრფლები; угождать; льстить, (ვითნევ), ზ. მიჩ. სათნოდ მივილებ, მოვიწონებ; ჟერვიჩინებ, ვინებებ, одобрить; соизволить, пожелать, (მათნევ, სრ. მათნიე; მათნევს, სრ. მათნივა ან მათნია); ზ. მომეფერები, პირფერობით მექცევი; მაპატიებ, მომიტევებ, льстить мнѣ; прощаешь мнѣ; ღმერთმან სულსა ეგოდენსა თქვენ გათნივათ სისხლი თქვენი, ვეფხ. 1045, ე. ი. მაგდონ სულსაო ღმერთმან გაპატივათ ან სათნოდ თქვენდა მოგანიჭათ თქვენი სისხლიო; Богъ вамъ, столькимъ лицамъ, даровалъ жизнь; გათნევ, льщу тебѣ, ვეფხ. 39; (მთნავს, უს. მთნავდეს, შემოკლ. მთნდეს; სრ. მთნავდა, შემოკლ. მთნდა, უსრულესი მთნევია ან მთნებია; მითნავს, უსრულესი, მთნევია); ზ. უ. მომწონს, ჟერმიჩნს; მინდა, нравиться мнѣ; мнѣ хочется; (მეთნება ან მეთნების; მთნევია), ზ. თვ. მომწონს, нравиться мнѣ, ვეფხ. 431, 726, 787; მარკ. 6—28; მატ. 13—15; დაბად. 23—7; თქვენგან არ გვეთნებოდეს, ვეფხ. 79; ე. ი. თქვენგან პირფერობით არ მოგვეხსენებოდეს, чтобы вы намъ не льстили, თუ გთნდეს, если желаешь, 1 ქართ. 5.

**თნებული,** ზედ. მოწონებული, კეთილად მიჩნეული, одобренный.

**თნობა** (ვჰთნობ, -თნე), ზ. უ. პირფერობით ან პირმოთნეობით მივეფერები, льстить, ისაი. 29—13; ალბ. 99.

**თობა** (არაბ.), ქართ. 2—535; აღკვეთა, ალთქმა; зарокъ; თობა ვჰქენი, я отрекся, დავრ. 74.

**თობალახი,** მცენ. იტალ, сірѐго, ситникъ, პ. ფ. ლ.

**თოვა, თოვლა** (თოვს, თოვლს), ზ. უ. თოვლი მოდის, снѣжитъ, снѣгъ идетъ.

**თოვება** (ვა), ზ. მ. თოვლს ვადენ, заставить идти снѣгу, ვითოვები ცრემლითა, ვეფხ. 285; утопать въ слезахъ.

**თოვლაბურთა, თოვლაობა**, თოვლის გუნდით თამაშობა, игра въ снѣжки.

**თოვლი**, ს. ზამთარში გაყინული და შთამოცვივნული წვიმის ცვარი, снѣгъ, თოვლ-აულებელი მთა, гора вѣчно покрытая снѣгомъ, **თოვლის-ყვავილი**, მცენ. იტალიანურად: colchici radix; безвременный цвѣтъ, ბუნ. ლ; **თოვლიანი**, ზედ. снѣжный, ვისრ. 158; **თოვლ-ჭყაპი, თოვლ-შხაპი**, ს. წვიმა-ნარევი თოვლი, снѣгъ съ дождемъ.

**თოვნა**, ნ. თოვა, თოვლა, თოვება.

**თოვჯი**, ნ. თოჯი.

**თოცლო, თონთლო, ოთლოთოთლო**, ს. თოხლო კვერცხი, яйце въ смятку.

**თოიჩი, თოიჯი**, ს. მომხიბლავი, ჯადოქარი, обворожитель, околдователь, **თოიჯობა**, ს. მხიბლაობა, ჯადოქრობა, колдовство, რუსუდ. 399.

**თოკი**, ს. მსხვილი საბელი, веревка, ვეფხ. 254.

**თომარი** (მონგოლ.), ს. ჯიღა, перо, осыпанное драгоцѣнными каменьями и носимое на головномъ уборѣ, 2 ქართლ. 522; ტიმოთ. 25; исторія объ юношѣ Амилахварѣ стр. 22, **თაჯ-თომრიანი** ხელმწიფე, დავრ. 197; государь вѣнценосный, ნახე, записки Импер. Археол. общ. т. XI, стр. 536, указатель.

**თომასკვირა**, ს. ახალკვირა, ნახე კვირა ცხოველი.

**თომი**, ს. საბანდულე ბალახი, საბ. ლ; ქუჩი, წერექო, дикій осотъ, оситнякъ, ერის. ლ.

**თორა** (ებრ.), ს. ურიათ სალოცავი, синагога, რუს. ქართ. ლ.

**თორა, თოარა, თორე, თორემ, თოარადა**, ზზ. თვარემ, иначе, въ противномъ случаѣ, 2 ქართლ. [522; 528.

**თორბა**, ნახე თოფრა.

**თორთი** (ოსმალ.), ს. დურდო, ლეკი, ნაძირალი, дрожжи, поддонки, ბიან. ლ. თორთის მარილი, ნ. სალატარტარი.

**თორმაზა**, თორმოზი, ნ. თერმუზი.

**თორმეტი**, რიც. ს. ათი და ორი, двѣнадцать.

**თორნე** (თათრ.), ს. თიხისაგან შექნილი უძიროდ დიდი ხიავი პურის გამოსაცხობი, ლევიტ. 2—4; მატ. 6 — 30; გამოსლ. 8 — 4; ლევიტ. 2 — 4; მატ. 6 — 30, торне (печь).

**თორნი**, ს. ტანთ საცმელი ჯაჭვი; латы, броня; **თორნოსანი**, ს. ჯაჭვით მოსილი, латникъ, 1 ქართლ. 114.

**თოული** (თათრ.), ს. მცენ. зинзивей (раст.), ბიან. ლ; ბუნ. ლ.

**თოფალსი** (არაბ.), ს. მცენ. косатникъ, шпажникъ (раст.), ბუნ. ლ.

**თოფანჩი** (თათრ.), ს. თოფჩი, თოფით ჭურვილი, вооруженный ружьемъ, **თოფანჩი ალასი**, ს. начальникъ стрѣлковъ, 2 ქართლ. 67.

**თოფი** (თათრ.), ს. ხელად საჭერი იარალი ცეცხლის სასროლი; ружье; **თოფის-წამალი**, დენთი გვარჯილისაგან შემზადებული გასატენად თოფთა, ზარბაზანთა და სხვათა, порохъ; ცემა თოფისა, стрѣлять изъ ружья, **თოფ-ნაკრავი**, ს. раненный ружейнымъ выстрѣломъ; **თოფჩი**, ს. ზარბაზნის მესროლი სალდათი, застрѣльщикъ, пушкарь, канониръ, მცენ. ხეყრუა, ერის. ლ; **თოფჩიბაში**, начальникъ застрѣльщиковъ, **თოფხანა**, ს. თოფების ან ზარბაზნების საცავი ადგილი, арсеналъ, оружейная палата, **თოფის საფერავი**, ს. ქვაქანგის გამწმენდი; ნ. კოლბოხი, ბუნ. ლ.

**თოფი**, ს. ერთი დანა ან ნაჭერი ნაქსოვთა, ვითარ: ერთი თოფი მაუდი, ორი თოფი ჩითი. ლეინი, конецъ, кусокъ матеріи.

**თოფო**, ს. თოხლო კვერცხი, яйце въ смятку.

**თოფრა** (სპარს.), ს. მცირე ტომარა, торба, мѣшокъ.

**თოფუზი** (ოსმ.), ს. კვერთხი მეტალისა, булава, жезлъ.

**თოფჩი**, მცენ. ხეყრუა; бузина, ბუნ. ლ; ნ. თოფი.

**თოქალთო**, ნახე თაქალთო, რუსუდ. 609, თოქმა, ნ. დუგმა.

**თოქალი** (არაბ.), ს. იმედი, надежда.

**თოქმაჩი** (ოსმ.), ს. კვერის მცემელი სამჭედუროში, кузнецъ, სიბრ. 84.

**თოში**, ს. ყინულის ნამტვრევი მდინარისაგან მონაქონები; ცივი, გაყინული, льдина, глыба льду, холодный, замерзшій.

**თოხანი**, ს. ვეგის გვერდი, плоцка у бабки; ნ. ალჩუ.

**თოხარიკი**, ს. იორღა, კეთილად მოსიარულე ცხენი. მერანი; ან სიარული მისი, иноходецъ; иноходъ, თოხარიკობა, ს. иноходъ.

**თოხი**, ს. ფართო რკინის საჭრელი გრძელ-ტარიანი გასამარგლად მტილთა, და ბოსტანთა, застунъ, мотыга, рылецъ, 2 სჯულ. 23—13; -წისქვილისა, წისქვილის არხი; каналъ мельничный; **თოხის ტარა**, მფრ; трясогузка; ირის. ლ.

**თოხლი**, ს. წლის ცხვარი, годовалый баранъ, დასტ. 18.

**თოხლო კვერცხი**, ს. კვერცხი არ მაგრად მოხარშული, яйце въ смятку.

**თოხმათხოვე**, ს. ძველებური თამაშობაა ერთი: старинная пляска, რაინდ. 71.

**თოხმახი** (ოსმ.), ს. კვერი, токмаръ, молотъ.

**თოხნა** (ვსთოხნი, -ნე), ზ. მ. თოხით დავბარავ, копать, ჩონგ. 106.

**თოხუმი**, ს. კასტა; ჩამომავლობა, каста, поколѣніе.

**თოჯა**, ს. კუკი, кукла, თოჯა დედაკაცი.

**თოჯი** (ოსმალ.), ს. გაწერა გამოსალებისა, раскладка податей, დასტულ. 8, 119; რ. ქართ. ლ.

**თრაში** (სპარს.), ს. წახნაგი, დაკუთხვილი გვერდი ძვირფასის ქვისა, грань, фацетъ, **თრაში-მძივი**, стеклярусъ.

**თრგუნვა** (ვჰ), ზ. მ. ფეხით გავსქელავ, გავსრეს; попирать, растаптывать, (ვითრგუნები), ზ. ვ. გავისრისები, попираться.

**თრევა**, ს. თრევით ზიდვა; დახირება, ტანტალი; тасканіе; таскотня; ვისრ. 21; (ვათრევ), ზ. მ. თრევით ვზიდავ; აქა იქ ვატარებ; таскать; волочить; водить кого; საზოგადო ლაპარაკში: ვლანძღამ, ფეხებს ძლივ ვათრევ; ავად ვახსენებ, ვჰკიცხავ, ругать, бранить, поносить, (ვითრევ), ზ. მიჩ. თან ავიკვიატებ, დავათრევ, таскать за собою, საქმ. 8—2; (ვეთრევი), ზ. თვ. ცუდად, უსაქმოდ დავდივარ, таскаться, бродить, თრეულ-ვარ, я шатался, таскался, ჩონგ. 84.

**თრვა** (ვსთრავ), ზ. უ. ვითრობი, упиваться до пьяна

налнзаться, საქმ. 2—15; (მთრავს), ზ. მიჩ. მათ-რობს, охмелять.

**თრთვილი**, ს. შეყინული ცვარი, иней.

**თრთობა**, ნ. თრთოლება.

**თრთოლა**, ს. კანკალი, дрожь, дрожанье, (ვსთრთი, ხრ. არ იხმარება), ვითრთვი, ხრ. ვითრთოლე, ზ. უ. ვჰკანკალებ, ვჰსძრწი, дрожать, трястись; **თრთოლება**, თრთობა (ვა), ზ. მ. ვაკანკალებ, ვაჟრჟოლებ, бросать въ дрожь, ტანსა მჭევრსა ათრთოლებდა, ვეფხ. 137; прекрасный станъ его трясся, (მათრთოლებს), ზ. მიჩ. მაჟრჟოლებს, მაკანკალებს, бросаетъ меня въ дрожь, (ავთრთოლდები), ზ. ვდ. ავკანკალდები, начинать дрожать.

**თრია**, ნ. მციყვი ან ციყვი; бѣлка, ერის. ლ. **თრიის კუდი**, მცენ. гребенчатая трава, ბუნ. ლ.

**თრიაქი**, **თრიაქფარუხი** (სპაუ.), ს. მათრობელა გომიზი; ბანგი, теріякъ, противуядіе; опій, 2 ქართლ. 302; პ. ფ. ლ.

**თრითინა**, ს. სინჯაფი, ლელოფალა, бѣлка.

**თრიმლი**, ს. მცენ. рай дерево, кожевенное дерево, ბუნ. ლ. ერის. ლ.

**თრისა**, ს. თევზია ერთგვარი, ბუნ. ლ; შამაია, краснотѣлая рыба, шамая, скумбрія, масрель, ბუნ. ლ.

**თრობა**, **თჳრობა** (ვათრობ, ვათვერ), ზ. მ. შევალვინიანებ, შევაბრუებ, დავათრობ, поить до пьяна, ვისრ. 140; (ვსთვრები, ხრ. ვსთვერ), ზ. მ. შევლვინიანდები, დავითრობი, пьянѣть, становиться пьянымъ.

**თროილნი**, ს. ბანი, სართული ან ეზო, терасса, ეზეკ. 41—8.

**თრონოსი**, ს. ეკკლესიის შუა მომაღლო საღგომი მღვდელ-მთავართა, возвышеніе посреди церкви, гдѣ становится архіерей, მროვ. 33, ნახე შენიშნ. პლატონ იოსელიანისა.

**თუ**, სიტყვები, რომელნიც იწყებია ასოებითა თჳ ნახე თვ; მაგალ. თჳალი, თვალი; თჳლა, თვლა; და სხვანი.

**თუ**, კავშ. განწვალებითი ან კითხვითი; ли, или; იაკობ. 5—13, 14; ოდესმე თუობითი, ежели, если, თუ მართალს ამბობთ, правдули вы говорите, თუ გინდა, если желаешь, თუ ღმერთი გწამს, если ты вѣруешь въ Бога, თუ ვითარ, какъ, какимъ образомъ; ზოგჯერმე თუ დაერთვის ნაცვალ სახელთა ან ზმნის ზედათა; თუ ვინ, кто же, თუ რომელი, который же, თუ რაოდენ, сколько же, თუა, ე. ი. თუ არის, если есть, თუ არა, თუარ, თუარადა, თუარაოდა, ზზ. иначе, въ противномъ случаѣ, რუსუდ. 74.

**თუალი**, ნ. თვალი.

**თუთა** (სპარს.), ს. ბალის ძოლო, тутовое, шелковичное дерево.

**თუთაყალამი**, ს. მოშავო ლითონი ქვა, სურმა, антимоній, сурьма, ქიმია 272.

**თუთი**, **თუთიყუში** (სპარ.), ს. მფრინ. ზორაყი, попугай.

**თუთია** (სპარ.), ს. შეზავებული მეტალი ბრინჯაოს გასაკეთებლად ხმარებული ოქრო მჭედელთაგან, шпіаутеръ, цинкъ, крушецъ, ნ. ჩ. ლ; თვალის წამალი; თვალის ქვა, სახსი, цинковая окись; туція, антимоній, сурьма, ბუნ. ლ; ქიმ. 107; ქიდ. 494; პ. ფ. ლ. **თუთიაყუში**, იგივე თუთია, ქიმ. 88.

**თუთუბო**, ს. მცენ. сумахъ, ბუნ. ლ; პ. ფ: кожевенное дерево, ერისთ. ლ.

**თუთუნი** (ოსმ.), ს. თამბაქო, курительный табакъ.

**თუთუნჯაგი**, ს. გუჯ. 31?

**თუთქვა** (ვსთუთქავ, -ქე), ზ. მ. ცხელს ნაცარტუტს დავასხამ, обдать щелокомъ; шпарить; (ვეთუთქები), მაგალ. გული ეთუთქება, сердце ноетъ; ივერია № 1, 44.

**თუთქი**, ს. ცხელი ნაცარი, щелокъ, ბუნ. ლ.

**თუთხნა** (ვჰსთუთხნი), ზ. მ. пачкать, -კუპრითა, обмазывать дегтемъ.

**თუკრთა**, ს. წყლული, язва, იეზეკ. 30—3, დაბეჭდ. დაბადებაში ჰწერია წყლული.

**თჳლა**, ნ თვლა.

**თული**, ს. მეკობარი, ავაზაკი, разбойникъ, განმ. ვეფხ. თ. 196.

**თულო**, ს. ფუნდრუკი, ერთგვარი თამაშობა, пяска.

**თულუხი**, ს. წყლის საზიდი რუმბი, кожаный мѣхъ для возки воды, тулухъ, **თულუხობა**, ს. წყლის ზიდვა, водовозничество, **თულუხჩი**, წყლის მზიდავი, водовозъ.

**თულფი**, ს. კოზირი ქაღალდის თამაშობაში, козырь въ карточной игрѣ, რუსულ. ქ. ლ.

**თუმანი** (სპარს.), ს. ათი მინალთუნი, десять рублей, ცხრა თუმანი მხედარი, 90 тысячъ войска, 1 ქართლ. 387.

**თუმბუთური მუშკი**, ს. мускусъ, ვისრ. 106, 135.

**თუმანჩიანობა**, **თუმაჯობა**, ს. ერისთობა, воеводство, 1 ქართლ. 380; დარეჯ. 86.

**თუმც**, **თუმცა**, კავშ. хотя, хотя бы.

**თუნგი**, ს. ღვინის ჭურჭელი თიხისა; საწყაო ღვინისა კოკის მეთორმეტედი, რომელიც შეეფარდება ერთს ლიტრასა, 3 თუნგი არს ერთი ჩაფი ან რუსული ვედრა, 16 ბოთლი; და 30 ჩაფი ერთი საპალნე; тунга или мѣра жидкостей $5^1/_3$ бутылокъ; кувшинъ глиняной; ნ. საწყაო.

**თუნთის ჭემი**, მცენ ჭაქოხი, конехвостъ; ერის. ლ.

**თუნი**, ს. ჭურჭელთ გამოსაწვავი ქურა, печь для обжиганія глиняныхъ посудъ.

**თუნუქა** (ოსმალ.), ს. თეთრი რკინის ფიცარი, жесть, бляха, ბიანკ. ლ.

**თუღული**, მფრინ. ნ. ხონღული.

**თუნქჩიალასი** (ოსმალ.), ს. თოფით ჭურვილთა ზედა უფროსი, командиръ стрѣлковъ, 2 ქართლ. 373.

**თუობა**, ს. პირობა, условіе, **თუობითი**, ზედ. სათუო, условный.

**თურამ**, ზზ. если что.

**თურაშაული**, ს. დიდი ვაშლი კაის გვარისა, опорто (яблоко).

**თურაჯი**, **თურეჯი**, ნ. დურაჯი.

**თურნითი**, ს. მცენ. болотный молочай, პ. ფ. ლ.

**თურგანი**, ს. სიათა, მოდიდო თოფი, большая винтовка, საბ. ლ. ნ. ჩ. ლ.

**თურე**, **თურმე**, ზზედა ესე იხმარების ზმნათა თანა დასანიშვნელად საქმეთა სხვათაგან სმენილთა და არა თვისგან ხილულთა ან შემდგომად დავიწყებისა მიხდომით აღხსენებულთა, какъ оказалось, какъ видно; თურმე მოსულ იყო, какъ оказалось онъ

пріѣхалъ; გა-თურე-ლაღებულხარ, ты, какъ видно, возгордился, დარეჯ. 43, ასე თურეა ნება ღვთისა, такова воля Божья, ვისრ. 151.

**თურთ**, თანდ. შეერთებითი, თანა, съ, со, სახლობითურთ, съ семействомъ, კაცებითურთ, съ людьми.

**თურთქეში**, ს. ენის ტკივილი ძროხათა, ცხენთა, ящеръ (болѣзнь языка).

**თურთქში**, ს. უნდა თუთქი, горячая зола; სამზ. 61, 75.

**თურთ**, ს. ქორის საჯდომი, жердочка для птицъ, რუსუდ. 354.

**თურინჯი** (სპარს.), ს. მცენ. померанецъ, ზუნ. ლ; პ. ფ ლ; пампелузъ, ერის. ლ.

**თურმანი**, ს. ფარმანი ნახე, приказъ.

**თურო, თერო**, ს. კაკლის ოდენი ნაყოფი მიწავაშლის გემო აქვს.

**თურობა**, ნ. თრობა.

**თურომ**, კავშ; если.

**თურქუში**, ს. შუყაყივით ხენი, подсѣдина; ზუნ. ლ. ან ცხენთა, ძროხათა ენის სენი, ящеръ, ნ. ჩ. ლ. საბ. ლ.

**თურში**, ს. ქვათ საზიდი ხე, მარხილი, лѣса для переноски камней, ნ. ჩ. ლ. საბ. ლ.

**თუხადა, თუხადამე**, კავშ. თუობით, უკეთუ, если, паче чаянія; ვინიცობაა, თუ მოხდება, можетъ статься, მარტ. 164.

**თუქათარა**, ნახე კატაპიტნა.

**თუღი** (ოსმ.), ს. ოსმალთა ფაშათ წინ სატარებელი ბაირაღი ცხენის ძუვისა, бунчукъ.

**თუღუნი**, ს. მფრინვ. თეთრი მიმინო, кречетъ, ნ. ჩ. ლ; რუსუდ. 364.

**თუშმაში** (სპარს.), ს. ჯაუში, ჩაუში, ხელ-ჯოხიანი, привратникъ, დასტ. 26, 41; ან მოხელე რომელიც პირველად საჭმელებს გაშინჯავდა და მასუკან მეფეს მიართმევდა, чиновникъ, который отвѣдывалъ кушанье, а потомъ подавалъ царю.

**თუშფალანგი**, ს. ბრინჯის საწურავი, ხინჭო, сито, ნ. ჩ. ლ.

**თუხტი**, ს. ერთი სტილი, რომელა $33^1/_2$ მისხალი, вѣсъ $33^1/_2$ золотника, ნ. ჩ. ლ. საბ. ლ.

**თუჯი** (სპარს.), ს. მეტალლი, чугунъ.

**თქართქარი**, ს. ხმა მაღლა სიცილი, хохотъ, ვეფხ. 1502; რუსუდ. 393; **თქართქარება** (ვსთართქარებ), ზ. უ. ხმა მაღლა ვიცინი, ვკასკასებ; хохотать, громко смѣяться.

**თქაფანი**, ს. ნოტიოთ დალვრის ხმა ერთიან ხუფხუფით, плескъ воды, •ან დავარდნის ხმა, трескъ, шумъ отъ паденія.

**თქაფი-თქუფი**, ს. топотъ, დგრიალი ცხენთა.

**თქერება**, ს. ცხენზედ თამაშობა, волтижировать.

**თქეში, თქოში, თქორი**, ს წვრილი წვიმა, мелкій дождь; морозга.

**თქვენ**, არსებ. ნაცვალ-სახელი მეორე პირისა, მრავლობითად, вы, **თქვენი**, ნაცვ. вашъ, **თქვენიანი**, **თქვენეული**, ваши (родные и т. д.), **თქვენებრი**, подобный вамъ, **თქვენებურად**, подобно вамъ, посвойски.

**თქვეფა**, ს. болтаніе, сбиваніе; (ვჰსთქვეფ, -ვიფე), ზ. მ. კოვზით ვურევ ნოტიოსა, ვანჯღრევ, болтать, взбалтывать жидкость, сбивать; -კვერცხსა, сбивать яйца, -დოსა, сбивать кислое молоко, თავს მითქვეფს, трясетъ мнѣ голову, (ვითქვიფები), ზ. ვ. взбиваться; трястись отъ ѣзды.

**თქვირი**, ზედ. დაშუპებული, დაჭირჯვებული; დაშუპებულება, დაჯირჯვება, пухлый; пухлость; თქვირება (ვა), заставить пухнуть; (ვსთქვირდები, ზ. ვდ. დავჯირჯვდები, დავშუპდები, пухнуть, бухнуть.

**თქვლეფა** (ვჰსთქვლეფ, -ლიფე), ზ. მ. ვხვლაპ, ალვწბავ, ამოვსჭამ ენითა წვენსა, трескать, жадно поѣдать, лопать.

**თქუმა, თქმა**, სზ. сказаніе, თქმა ანდერძისა, завѣщать, სომხ. სამ. 3; გულის თქუმა, ნ. თავის ადგილს, თქმა ლექსებისა, ე. ი. გამოთქმა ან შეთხზვა ლექსებისა, сочинять, произносить стихи, импровизировать, ვეფხ. 5, 22; თქმა გალობისა, пѣть, воспѣвать; (ვსთქვამ ან ვიტყვი; ხრ. ვჰსთქვი; 3 პირი თქოს შემოკლ. თქო, უს. მითქმია ან მითქვამს; მყობადი: ვჰსთქვა ან ვჰსთქო, ვჰსთქუ; ხრ. მეთქვა, შემოკლ. მეთქო, უსრ. მეთქოს, მეთქვას აგრეთვე აწმდ. ვსთქვნი, ხრ. ვჰსთქვენ, ვეფხ. 28), ზ. უ. ვჰთხრობ, ვლაპარაკობ, ვამბობ, ვუბნობ. წარმოვსთქვამ, მოვუთხრობ ვჰგალობ, ვიტყვი გალობას სიმღერას; говорить, сказывать; повѣствовать; пѣть, воспѣвать; ვეფხ. 5, 22; 744; დავით. 4—6; 12—4; დაბად. 1 — 3, 4; ნუ სადა ჰსთქვნენ, авось скажутъ, ისაი. 8—12. გულში ვჰსთქვი, я подумалъ въ душѣ; რუსუდ. 346; (ვითქვამ სულსა), ზ. მიჩ. ამოვიოხრავ, вздыхать. სულთ ითქვნა, вздохнулъ, რუსუდ. 147; (ვუთქვამ, ზ. მიჩ. ვეუბნები, ვამხილებ, говорить, обличать, 1 ქართლ. 418, მაგალ. გული უთქვამს გული მითქმიდა, я желалъ, я хотѣлъ, საქმ. 4—17; 21; იაკობ. 4—2; (ვეთქმი, ხრ. ვეთქვი), ზ. თვ. მოვეხსენები, докладываться, доводиться до сведѣнія; сказать кому о чемъ; არ ეთქმის, нельзя этого ему сказать, (ვითქმი, ვითქვი), წარმოვითქმი, сказываться, произноситься, (მეთქმის) ზ. მიჩ. თქმად გამებედვის, мнѣ сказывается, докладывается; долженъ я сказать; რაღა სიტყვა მეთქმოდა, послѣ этого что я могъ сказать, რუსუდ. 39 ; მეთქი (მევსთქვი), молъ, дескать, ნ. მეთქი; თქმა (ვიტყვი, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვსთქვამ. говорить, сказывать; ვიტყვი შეგვიწყალენსა, пою Господи помилуй, ტიმოთ. 33; (ვეტყვი), ზ. თვ. говорить кому, сказать кому, ვეფხ. 1119; მეტყვი, говоришь мнѣ, или скажешь мнѣ, გეტყვია, გითქვამს; не сказано тебѣ; ვეფხ. 128: **თქმა** (მათქს), ზ. მიჩ. კრძალვით დგანან ჩემს წინაში, ვეფხ. съ трепетомъ стоятъ передо мною; (მითქს გული, გული უთქს), ზ. უ. მიცემს გული ან უცემს გული, ვეფხ. 83; бьется у меня, у него, трепещетъ у меня, у него сердце, ამისაგან ჰსწარმოებს გულის თქმა, ნახე თავისს ადგილს; **თქმადი**, ზედ. რაც სათანადო არის სათქმელად, что надлежитъ сказать, сказательный, **თქმაობა**, ს. მოთხრობა, ამბავი, разсказъ, აბიდ. 21; თქმულობა, ლაპარაკი; молва, აბიდ. 7; **თქმევა** (ვათქმევ, -მიე), ზ. მ. ვაიძულებ წარმოთქმასა, заставить говорить, სამ. ვახტ. 176; ვეფხ. 307; 372; გულსა

სხვა გიძს და ენას სხვას ათქმევ, въ душѣ у тебя одно, а на языкѣ другое; ვისრ. 115, **თქმევა** (ვითქმევი), ზ. ვ. ვიწოდები, სახელს დავიდებ, называться, ითქმევდეს თავადობასა, именовался княземъ, მოურავ. 351; **თქმევინება** (ვა). ზ. ხმ. ვაიძულებ თქმასა, заставить сказать, ქილ. 193; ვისრ. 107; მათქმევინა, онъ заставилъ меня сказать, ვეფხ. 240; დარეჯ. 114; **თქმობა**, ს. თქმა, თქმულობა, сказаніе, молва, (ვთქმულვარ, ვითქმოდი), ზ. ვ. сказано, приказано (есть), ხამ. ვახტ. 177; **მითქმია**, приказано, сказано мнѣ, **თქმულობა, თქმულება**, ს. говоръ, разговоръ; споръ; сказаніе; სიბრ. 70, ქილ. 530; ცხოვრ. 182; თქო, молъ, дескать, **თქმული, ნათქვამი**, მიმ. сказанный, импровизированный; **მთქმელი**, сказыватель.

**თქორი**, ს. ნახე თქეში; **თქორვა**, (ვჴ), ზ. უ. წვრილი წვიმა მოდის, моросить, идетъ мелкій дождь, ქილ. 601.

**თქრიალი**, ს. დგრიალი, მრავალთა ფეხის ხმა, და უფრო ჯოგთა და ცხენთა, топотъ, стукъ, **თქრიალება** (ვი), ზ. უ. დავიქრიალებ, ფეხის ხმას ავადგებ, поднять топотъ, шумъ.

**თქროშა**, სზ. натискъ, (ვათქვრები, -ვერ), ზ. ვლ. შეთქრომა, შევარდნა, მიფრენა, нападать, ისაი. 9—11, (ვსთქვრები), ზ. ვლ. გავსტყვრები ძალით ან ზევრსა ვჭამ, налопаться, наѣсться до сыта.

**თქუმა**, ნ. თქმა.

**თხა**, ს. ცნობილი შინაური ხვასტაგი, რომლისა მამალსა ეწოდების **ვაცი** და დედალსა **ნეზვი**; დაუკოდავსა **ბოტი** და ხანოტეს **ვაციკი** და **ქოში**; შვილსა მათსა **ბატკი**, მოზრდილსა **თიკანი, ციკანი**; წლისას **ჩალი**; წინ მოარულსა **ელქაჯი**; ესევე სახელი ეწოდებისთ **ქურციკთა, ნიამორთა**, არამედ თიკანსა მათსა **ნუკრი**; козелъ; **თხის რქა**, козерогъ, მართ. 85—1, **თხის ფხალი**, მცენ. ყრუა ხე, ჭაშქვილა, черемуха; ბუნ. ლ. кавказская брусника; ერისთ. ლ.

**თხაზნა**, ნახე, თითხნა.

**თხევა** (ვათხევ, ვსთხევ -ხიე), ზ. მ. დავღვრი, დავაქცევ წყალსა, лить, проливать, პირიდამ მათხევს, тошнить меня, рветъ.

**თხევლა** (ვსთხევლი, -ლე), ზ. მ. ბადეს ვუგდებ, закидывать сѣть, (ვითხევლი), ზ. მიჩ. თევზს ვიჭერ, ловить рыбу, მათ. 4—18; 13—48.

**თხელება** (ვა), ზ. მ. სქელს ნოტიოს თხლად გავხდი; დავაწვრილებ, жидить; дѣлать тонкимъ, тонить, уменьшать толщину, (ვჴსთხელდები), ზ. ვლ. თხელი ან წმინდა გავხდები, жидѣть; тончать, (ვუ მაგ. ჯიბეს), опорожнить чей либо карманъ, ჩონგ. 93; სევდა მითხოს (მითხელოს); ე. ი. სევდა მომიქარვოს, ვეფხ. 661, пусть онъ разгонитъ мою грусть.

**თხელი**, ზედ. სისქისა, სიხშოსა, სიმკვრივისაგან მოკლებული; წმინდა, სიფრიფანა, жидкій; тонкій, мелкій, рѣдкій; **ჭკუა თხელი**, недальновидный, недальный умомъ.

**თხემი**, ს. თავის ქალა; მწვერვალი, თავი, წვერი, ქედი, темя; вершина, верхъ; -ადგილი, მაღალი ადგილი, სადაც დასჯიდენ შემცოდეთა, მარკ. 15—22; лобное мѣсто, მათ. 27—33, -მთისა. вершина горы.

**თხზვა** (ვჴსთხზავ, -ზე, მეთხზნა, შავთ. 1), ზ. მ. ვსწნავ, დავსწნავ, შევსწმასნავ, плести, заплетать; აღვსწერ, შევადგენ, შევთხზავ წერილსა, შავთ. 1, сочинять, **თხზული, ნათხზი**, сплетенный, сочиненный, **თხზულება**, ს. შექმნილი, შეთხზული წერილი, сочиненіе; შემკობილება, украшеніе, იუდ. 10—4.

**თხიერაკი**, ს. ტიკჭორა, небольшой бурдюкъ, იუდით. 10—5

**თხიერი**, ს. ტიკი, თხისტყავი ღვინის ჩასასხმელი, მათ. 9—17, 18; бурдюкъ, мѣхъ для вина, სახენი ამისნი არიან: **ტიკჭორა** და **თხიერაკი**, არის მომცრო ტიკი; უდიდესი თხათა და მოზვერთა: **ტიკი**, ამისი უდიდესი **ქეშელა** და სრულიად დიდი ხართა და კამბეჩთა: **რუმბი**; **კოლოფი** არს ზროხის ტყავი ტკბილთა ჩასასხმელი; **თახუხა** არს ტყავი წყლის საზიდავი და **გუდა** ჩასასხმელი ზეთისა, თაფლისა და მისთანათა; იმერელნი ტიკს უხმობენ **გუდად** და **გუპრიელად**; 2 მეფ. 16—2; იერემ. 13—12.

**თხილამურა**, ს. კრკალი ფერხთ დასაკრავი სავალად დიდთა თოვლთა ზედა, რათა არა შთაეფლს მას შინა, лыжа.

**თხილი**, ს. მცენ. орѣхъ, **თხილნარი**, ს. თხილის ტყე, орѣшникъ, орѣховая роща.

**თხინვა**, ნ. შეთხინვა.

**თხის ფხალი**, ს. მცენ. черемуха; ბუნ. ლ; кавказская брусника, ერისთ. ლ.

**თხისური**, ნ. თივთიკი; თხისფსელი, ნ. თხა.

**თხლად**, ზზ. жидко, мелко, рѣдко, ნ. თხელი.

**თხლაშანი**, ს. ლაწანი, ტკაცანი, бацъ, -ნს გავადენ, бацнуть, треснуть.

**თხლე**, ს. ნაძირალი, დალექილი სისქე ნოტიოთა, густота осѣвшая; дрожжи; **-ღვინისა**, подонки вина, დავით. 74—8.

**თხლეშა** (ვჴ), ზ. მ. თხლაშანს გავადენ, შემოვსთხლეშ, შემოვჰკრავ, шлепнуть, бацнуть, ударить, (ვითხლიშები), ზ. ვ. ვიგლიჯები, рваться.

**თხმელა, თხუმუ**, ს. მცენ. მურყანი, ольха.

**თხოვა, თხოვნა**, სზ. прошеніе, просьба, ზენაარის თხოვითა, просить именемъ Всевышняго, 1 ქართ. 330; (ვჴსთხოვ, -ვე), ზ. მ. ვეხვეწები, ვევედრები; ვეხვეწები რომ დროებით მათხოვოს ნივთი რამე; დასტურს ან ნებას ავართმევ просить, испрашивать; просить одолжить; отпрашивать кого; ფსალმ. 2—8. 26; მათ. 6—8; (ვითხოვ), ზ. მიჩ. ვევედრები რომ მათხოვოს, ვინათხოვრებ; გავუშვებ, თავის უფლობას ან ნებას ვაძლევ სხვაგან წასვლისა და სხ. просить, одолжить; отпустить, уволить; ვითხოვ ცოლსა, жениться, ვითხოვ ქმარსა, выходить замужъ; ვჴსთხოვ ქალსა, свататься; ვითხოვ ბოდიშსა, просить извиненія; მთხოვ, просишь меня, შვილად უთხოვნიხარ, онъ просилъ объ усыновленіи тебя 2 ქართლ. 536; ცოლად ვუთხოვნივარ, онъ сваталъ меня замужъ; **თხოვება** (ვა), ზ. მ. მივსცემ რასმე დროებით, одолжать, отдавать что на время, **-ყურსა**, внимать, слушать, ყურს არ ვათხოვებ, необра-

щаю вниманія, 2 ქართლ. 532; ვათხოვებ ქალსა, выдавать замужъ (ვეთხოვები), ზ. თვ. ვეკითხები, ღავეურვი, გამოვერთმევი; დავეკითხები, დავეთხოვები, ნებას ავიღებ წასასვლელად სადმე; взыскиваться (налогъ, штрафъ); отпрашиваться; სამ. ვახტ. 136; გუჯ. 31; მეთხოვება, взыскивается съ меня; отпрашивается у меня; **თხოვნინება** (ვა), ზ. მ. ვაიძულებ თხოვნასა, заставить просить.

**თხოულობა,** სზ. испрашиваніе, (ვთხოულობ), სრ. აქა აქვს), ზ. მ. გამოვიცან თხოვით, კარ და კარ დავდივარ და მოწყალებას ვითხოვ; выпрашивать; просить подаяніе.

**თხრა** (ვჰსთხრი, ვჰსთხარე), ზ. მ. ამოვჰკვეთ, ამოვსთხრი მიწას ბარით; გავახიახებ, სახელს გავუტეხ, копать, рыть; срамить, безчестить; მითხრი ჭასა, копаешь мнѣ яму; ვჰთხრი თვალებსა, выколоть кому глаза; (ვითხრები), ზ. ვ. მოვითხრები ბარით მიწა; გავწბილდები; выкапываться; осрамиться.

**თხრამლი,** ს. ბაყლი, წუთხი, შალალი, густой гной изъ раны.

**თხრებლი,** ნახე მთხრებლი.

**თხრილი,** ს. გრძლად მიწის ნათხარი, яма; канава, траншея; валъ, окопъ.

**თხრინი,** მცენ. ჩიტის ვაშლა, чашковое дерево. ერის. ლ.

**თხრობა,** ს. მოთხრობა, повѣствованіе, (ვსთხრობ, ვუთხრობ, სრ. ვუთხარ სამღვთო წერილში: ვუთხრენ, უთხრენ, უთხრნეს; ვუთხრენით, დაბად. 44—23; ისაი. 3—9); ზ. მ. ვეუბნები, ველაპარაკები; მოვუთხრობ ამბავს, ვუამბობ; сказывать, говорить; повѣствовать; ცანი უთხრობენ დიდებასა ღვთისასა, небеса проповѣдываютъ славу Божью, ფსალ. 18—1; აკი გითხარ, развѣ я неговорилъ тебѣ; მართალი მითხარ, скажи мнѣ правду, გულს ვუთხარ, я подумалъ про себя, რუსუდ. 422; დარეჯ. 6; გული მითხრობს, сердце говоритъ мнѣ, **თხრობილი,** ზზ. ნათქვამი, сказанный, ვეფხ. 48, 874, 923.

**თხუნვა** (ვსთხუნავ), ზ. მ. ვსვრი, ვსთხაპნი, марать, пачкать, ვითხუნები), ზ. ვ. გავისვრები, мараться, пачкаться.

**თხუმუ,** ს. თხმელა, მურყანი, ольха.

**თხუნველა,** ს. ცხოველი, кротъ, ლევიტ. 11—30; норка, ბუნ. ლ.

## ი.

**ი,** ხმოვანი ასო ქართულის ანბანისა, რიცხვში დანიშნავს ათსა და ფულის ანგარიშში ნიშნითურ ი̃ ათსთუმანსა; წვრილის ფულის ანგარიშში ნიშნავს ორს ფულსა; მრავალჯერ წინაშე ი დაერთვის ვ: მაგალ: იწრო, ვიწრო; კ დ ი დაერთვის ზმნათა ზედაცა; იბედივ, იგურდიკ, იმრგვლივ; ქარაგმიანნი ლექსნი: ი̃ცლიმე, იერუსალიმი; ი̃ცლი, ისრაილი; ი̃ო, იესო; ი̃ე, იოანე.

**ია,** ს. ყვავილი, фіалка, ვეფხ. 693.

**იაბო,** ს. ტაიჭი, წყვილ-გამსხმული ცხენი, меринъ.

**იაგუნდი** (არაბ.), ს. იაკინთი, პატიოსანი თვალი, яхонтъ.

**იადგარი** (სპარს.), მოსახსენებელი, სახსოვრად მიცემული ნივთი; მოსახსენებელი სიგელი, გუჯ. 20, 21; подарокъ на память; грамота въ память; იადგარი ვაჟ-კაცობითა, достойный памяти за свою храбрость, 2 ქართლ. 315; ერთი ბეჭედი იადგრად აილო, онъ взялъ одинъ перстень на память, ვისრ. 50; იადგარი ცხენი, достопримѣчательная лошадь, რუსუდ. 331.

**იადონი,** ს. მფრინვ. соловей, ნ. ადონი.

**იავარი** (სომხ.), ს. ალაფი, ნაშოვარი, ნაფორიაქები, იერემ. 15—13; 17—3, добыча; **იავარ-ყოფა** (-ვჰყოფ), ზ. მ. ავაფორიაქებ, ავიკლებ, მატ. 12-29; ებრ. 10—34; разграбить, расхитить.

**იაზმა, აიზმა** (ბერძნ.), იაზმის წყალი, ნ. აიზმა.

**იათუყლი,** ს. ვეცხლის სასმისი, სურა, серебряный винный кувшинъ, საბ. ლ.

**იაკინთი** (ბერძნ.), ს. იაგუნდი; ან ფერი მისი მოლურჯო, яхонтъ; синій цвѣтъ, გამოსლ. 31—4; 28—37, ისაი. 3—23; იერემ. 10—9.

**იაკოსტა,** ს. თათრული ია, მცენ. ирисъ, косатикъ, пѣтушекъ (раст.), ბუნ. ლ; ქილ. 651.

**იალანჩი ფალანგი,** ს. მასხარა, გამომაჯავრებელი, ხალხის შემაქცევარი, რომელსამე წარმოდგენაში, потѣшный, ломака, паяцо; ნ. ჩ. ლ.

**იალკიალი, იალციალი,** ს. აქა იქ ღრუბელი და შორის მათსა მჩენნი ვარსკვლავნი, блескъ звѣздъ между облаками.

**იალმაგი,** ნახე ალმაგი.

**იალქანი,** ს. ალამი ხომალდისა ან აფრა; აგრეთვე პატარძლის გვირგვინი ჯვარის წერის დროს ხმარებული; флагъ, вымпелъ; парусъ; кокошникъ, სასოფლო გაზეთი 1879 წ. № 4, გვ. 4, вѣнецъ во время вѣнчанія на головѣ невѣсты; ნ. ჩ. ლ. საბ. ლ; იალქნის გემი, парусное судно.

**იალღოჯი,** ს. პირმრუდე ფიცარი, აფრაკი, неровная, шероховатая доска, **იალღუნა,** ნ. ელღუნი.

**იალციალი,** ნ. იალკიალი.

**იამანი,** ს. პატიოსანი ქვა, აქატი, агатъ, ბუნ. ლ; ქიმ. 169.

**იამბიკო** (ბერძ.), ს. ურითმო ლექსი ხუთ ტაეპოვანი და თორმეტ მარცვლიანა, კუდკვეცილი, ямбъ, ямбическіе стихи.

**იამოაირი,** ს. ცხოვ. დაბეჭდ. დაბადებაში, 2 სჯული 14, 5 უნდა ნიამორი, იქ ნახე.

**იანვარი** (ლათინ.), ს. თთვე, ქართულად აპანი, январь.

**იაობნი** (თათრ.), ს. თანა ვარსკვლავედი მშვილდოსანი, стрѣлецъ (созвѣздіе), ქილ. 684.

**იაპოხტი,** ნახე აპოხტი.

**იარა** (ოსმ.), ს. დაჭრილობა, წყლული, рана.

**იარაღი** (ოსმ.), ს. ქური ძელისა ან რკინისა სახმარი ჴელოსანთა: ხუროთა, კალაკოზთა, მჭედელთა და სხვათა: ვითარცა: დანა, ქლიბოსანი, ხერხი და მისთანანი; საჭურველი მეომართა ვითარ: თოფ-იარაღი, ჴმალი და მისთანანი; რუსულ. 346; инструментъ; оружіе; აგრეთვე: მორთულობა რისამე, ხელი, приборъ; уборъ; მაგალ. სუფრის იარაღი, столовый приборъ, რუსულ. 417, 904; ჩაის იარაღი, чайный приборъ, ცხენის იალარი, уборъ лошадиный, იარაღს ავიყრი, снять оружіе, იარაღს ავჴყრი, обезоружить.

**იარახი**, ს. მცენარეა.

**იარახჩინი**, ს. არახჩინი, ермолка, колпакъ.

**იარმორკა** (რუსულ.), ს. ბაზრობა, ბაზრიანობა, ярморка.

**იარლიყი** (თათრ.), ს. ოქმი, ბრძანების წერილი უალრესთა, указъ. [(дерево).

**იაროხი**, მცენ. კასსია, გამოსლ. 30—24, кассія

**იასამანი** (არაბ.), ს. ясминъ, ბუნ. ლ; პ. ფ. ლ.

**იასაული** (ოსმ.), ს. მანდატური, ბოქული, ხელჯოხიანი; Есаулъ, судебный приставъ, чиновникъ, приводившій въ исполненіе судейское рѣшеніе, иногда посылаемый судьею для производства слѣдствія на мѣстѣ; **ქორიასაული, ქორიასაულბაში, ხოიბათიასაული**, ს. მანდატურთ ან ბოქოულთ უხუცესი, начальникъ ясауловъ; **იასაული**, ს. მოხელე მოურავის ხელქვეითი, полицейскій чиновникъ при Моуравѣ, наблюдавшій за порядкомъ въ городахъ, სამართ. სომხ. 360; ალექს. 126; **იასაულობა**, ს. ბოქოულობა, есаульство.

**იასპი** (ბერძნ.), ს. ეშმის ქვა; яспись, яшма.

**იატაკი** (ოსმალ.), ს. სახლის მოფენილობა ხითა ანქვითა, полъ, ისაი. 25—12; 29—3.

**იაფება, იეფება** (ვაიაფებ, ვაიეფებ), ზ. მ. ფასზედ შევამცირებ, удешевить. понизить цѣну, შუქი შენი იეფალა, ე. ი. რადგანაც შენი შუქი გაზშირდაო, когда ты освѣщаешь лучами щедро; ვეფხ. 134.

**იაფი, იეფი**, ზედ. არა ძვირი, მცირე ფასისა; უხვი, ხელ-გახსნილი, ხელ-მოუჭირებელი, дешевый; щедрый, тароватый; ვეფხ. 147; მრ. 309; იაფი კაცი, щедрый мужчина, **იაფობა**, იეფოპა, სხ. არა ძვირობა; უხვობა, პურადობა; ვეფხ. 1559; дешевизна; щедрость, (ვიეფობ), ზ. მ. ვუხვობ; იაფადვარ, быть дешевымъ, щедрымъ, (ვიაფდები, ვიეფდი), ზ. ვდ. იაფად გავხდები, ფასს-მოვიკლებ; საღმრთო წერილში: განვმრავლდები, გარდავემატები, იერემ. 12—1; дешевѣть; ощедряться, щедро падѣляться, **იეფო**, ზედ. უხვი, щедрый, ვეფხ. 147.

**იაფინჯი**, ს. ნაბადი, бурка, ბაქრ. 164.

**იალლაბაში**, ს. წამლებით შეზელილი და გამოცხობილი ლავაში დასადებად სიმსივნეთა და სხვათა საწყლულთა ზედა, цѣлебная лепешка, употребляемая въ видѣ припарки, при опухоляхъ и ранахъ, ნ. ჩ. ლ.

**იალლუ**, ს. аладья, Русск. Груз. Слов.

**იაყაშად**, ზზ. რიგიანად, соответственно, прилично, ციმოთ. 61.

**იაყუთი**, ნახე იაგუნდი, яхонтъ.

**იახნი** (ოსმ.), ს. ხორცის წვენი, бульонъ, დასც. 122.

**იახცანი**, ნ. ხურჯინი, Ходжи-баба, 1 ч. 255.

**იახშიოლ** (ოსმ.), ს. სადღეგრძელოდ, на здоровье.

**იბაკო, იპაკო** (ბერძნ.), ს. упакой, стихира, იბაკო ბერძნულად ნიშნავს ყურადღებასა და ეწოდების დღესასწაულთა შინა სათქმელსა საცისკროდ საგალობელსა მესამის და მეექვსის მუხლისა, კონდაკი.

**იბედივ**, ზზ. შეხდომით, ანდეზედ, ბედზედ, случайно, удачно, **იბედივი**, ზედ. შემთხვევითი, случайный.

**იბეკნ**, ზ. მ. 3 პირისა, როკავს, იობ. 39—21, დაბეჭდილს დაბადებაში გამოუცვლიათ და დაუწერიათ როკავს, ე. ი. თამაშობს, танцуетъ.

**იგავი**, ს. ანდაზა, მაგალითი; пословица; притча; იგავ მიუწთომელი ქორწილი, ე. ი. უმაგალითო, სახე დაუდებელი, безпримѣрная свадьба, 1 ქართლ. 285.

**იგი**, ნაცვ. უცვალებელი ბრუნვაზედ; ის; онъ, тотъ, **იგია**, იგიაჲ, ხმარებულია მხოლოდ ერთს ადგილს საღმრთო წერილში: она; ნაუმ. 2—7, ნაცვალ-სახელი იგი ხშირად იხმარების კავშირის წილ: ცა ან თუ და სხვათა ნაცვალსახელთა და ზმნის ზედათა განსარჩევლად კითხვისაგან, მაგალ: ვინ იგი, кто же, რომელი იგი, который же, რა იგი, что же; ვითარ იგი, какъ же, რაოდენ იგი, сколько же, რაჟამს იგი, когда же, სადა იგი, гдѣ же, ოდეს იგი, когда же, ვიეთნი იგი, нѣкоторые же, **იგივეობა**, ს. ისივეობა, тождество, полное сходство, подобіе; კავშ. 60; მეცაფ. 28; მარც. 1—153; ციმ. 142; **იგივე**, ზედ. ისივე, одинакій, тождественный.

**იგრი**, ნახე ვიგრი.

**იგრიკა. იგრიკი**, ს. აპრილის თთვე, апрѣль.

**იგურდივ**, ზზ. გარდიგარდმო; მეორე გვერდზედ, გადმობრუნებით, поперегъ, наизворотъ; წყობ. 245, **იგურდივი**, ზედ. გარდიგარდმო, поперечный, დაბად. 6—18; დან. 13—18; ციმ. 26.

**იდად**, მხიარულობის ხმა, ვაშა, браво, виватъ.

**იდაყვი**, ს. მკლავის საშუალზედ სახსრის ძვლის თავი, ვითარცა ფეხის მუხლისა კვირისთავი, ნიდაყვი, локотт, გამოსლ. 26—17; 37—13.

**იდეა** (ბერძნ.), ს. გამოხატული ჰაზრი, идея, კაც. 148; მარც. 2—10; ლოღ. 40, 41.

**იდოლი** (ბერძნ.), ს. კერპი, идолъ; იდოლებრივი, ზედ. კერპებრი, идольскій.

**იდრა** (ბერძნ.), ს. წყლის გველი ან ვეშაპი, гидра.

**იდრავლიკა** (ბერძნ.), ს. სწავლა წყალთა მოძრაობისათვის, гидравлика.

**იდროგრაფია** (ბერძნ.), ს. წყალთა აღწერა, гидрографія.

**იდუმალ**, ზზ. ფარულად, ჩუმათ, მალვით, тайно, секретно, **იდუმალი**, ზედ. დაფარული, დამალული, тайный, секретный, ვეფხ. 264.

**იელაკი**, ს. მცენ. ნ. ელაკი, ель, ნ. ჩ. ლ.

**იელი**, ს. შავ-ფაფარა თაფლის გამრყვნელი, одурь, пьяничникъ, ერის. ლ; ან кашкара, черногривъ, ნ. ჩ. ლ; იელ ნაჭამი თაფლი, отравленный и испорченный медъ.

**იერარხი** (ბერძნ.), ს. მღვდელ-მთავარი, священноначальникъ, ბერძნ. იეროს ნიშნავს მღვდელსა, არხი, მთავარსა; **იერარხია**, ს. განსაგებელი მღვდელმთავრისა, іерархія, епархія.
**იერიში**, ს. ზედ-მისლვა, აცაკა, приступъ, 2 ქართ. 390, 530.
**იერლაყი** (თათრ.), ს. სიგელი თათრის ხანისა, ярлыкъ.
**იეროდიაკონი** (ბერძნ.), ს. მთავარ-დიაკონი, მონაზონი, іеродіаконъ.
**იერომონახი** (ბერძნ.), ს. მღვდელ-მონაზონი, іеромонахъ.
**იეროგლიფი** (ბერძნ.), ს. უწინარეს შემოღებისა საწერთა ასოთა, ძველნი მეგვიპტელნი ხმარობდნენ რომელთამე სახეთა და ნიშანთა საცნობელად ურთიერთისა ჰაზრისა; ამგვარი ნაწერი ძნელი მისახდომია, іероглифъ.
**იეფი**, იეფობა, ნ. იაფი, იაფობა.
**ივანობის თთვე**, ს. ივნისი მდაბიურად, іюнь.
**ივარძმა, უგუთქმა**, არა ძმავ, нѣтъ братъ, ქილ. 299, 533; 632.
**ივი**, ს. ზოგად კაცისა და ქალის სარცხვინელი, членъ, удъ, საბ. ლ. კაცის ომი.
**ივლისი**, ს. მკათა თვე, іюль.
**ივნისი**, ს. თიბათვე, іюнь.
**იზომი**, ზედ. იმოდენი, რუსუდ. 404, такой.
**ითიკა** (ბერძნ.), ს. ზნეობის და ზრდილობის სწავლა (ნაწილი ფილოსოფიისა), нравоученіе, нравоучительная философія, ლოღ. 14.
**იიმე**, ნიშანი განკვირვებისა, ვაიმე, ვაიჩემს თავს, горе мнѣ.
**იისფერი**, ს. ფერი მსგავს იის ყვავილისა, фіолетовый цвѣтъ.
**იკანკლედი**, ზედ. დაკვლაკვნილი, მიმოხვეული გზა, მდინარე და სხ. извилистый, ღრამ. კანკლედობითი, склоняемый.
**იკა, იკარი**, ს. იმერ. პაიჭის ზონარი, тесма у паглинокъ, 2 ქართლ. 214, ნ. ამოსაზიდი.
**იკლიკი**, ს. მცენ. შავკაკალა, სოინჯი, чернушка (раст.). ბუნ. ლ.
**იკლიკანწური**, ზედ. ეშმაკური; хитростный.
**იკონომი, იკონომოსი** (ბერძნ.), ს. სახლის მნე, განმგე, ეზოს მოძღვარი; კარგი სახლკარის გამძღოლა, ფულის შემნახავი, გამფთხილებელი, экономъ, домоправитель; хорошій хозяинъ; расчетливый, ეკონომია, ს. экономія, ერისთ. II, 6.
**იკორთა**, ს. ფიცრის თარო, полка дощатая.
**იკოსი** (ბერძნ.), ს. დიდი მუხლი იბაკოს მობმით ნასაკითხავი, ікосъ.
**ილათი** (არაბ.), ს. ღონე, ღონის ძიება, способъ, средство, ვისრ. 82, 90, 108.
**ილალი** (არაბ.), ს. ცანცრაბეჩი, ყურის საწმენდი, уховертка, ухочистка.
**ილაო**, ს. მუცლის ტკივილე, გვრემა, рѣзь въ животѣ.
**ილაჯი** (არაბ.), ს. შეძლება მოთმინებისა, терпѣніе, ილაჯი გამიწყდა, я вышелъ изъ терпѣнія, ილაჯ გაწყვეტილი, лишенный средствъ, возможности, ჩონგ. 147, ილაჯი წაიღო, надоѣлъ.
**ილეკტრო, ილეკტრონ** (ბერძ.), ს. ბრწყინვალე მეტალი, რომელსაც შეადგენდნენ ძველნი $4/5$ ნაწილისაგან ოქროსა და $1/5$ ნაწილისაგან ვერცხლისა, электръ, ეზეკ. 1—5.
**ილი** (სპარს.), ს. კაკულა, кардамонъ.
**ილინჯა**, ს. მფრინველთ შესაპყრობელი მახე გალიასავით, сѣть для ловли птицъ въ видѣ клѣтки.
**ილღუნი**, ს. მცენ. гребенщикъ (раст.), პ. ფ. ლ.
**იმან**, შემოკლ. **იმ, იმა**, მეგრ. ჰიმ, ლაზურ. ჰიმ; ვ.პირისა, რომელსაც აქვს კანკლედობა; ნათ. იმისი, მეგრ. და ლაზ. ჰიმიში, მიც. იმას, მეგრ. და ლაზ. ჰიმის; მრავლ. სახელობ. არა აქვს, გარნა ნათეს. და მიც: იმათ, მეგრ. და ლაზურად თინეფ, ნაცვ. სახ. ის, იგი, онъ, **იმაში**, въ немъ, იმავწამს, ზზ. въ ту же минуту, იმ-თავითვე, съ того же времени, იმ დღეს, въ тотъ же день, **იმდენი**, ზედ. **იმტონი**, столькій, იმათი, ზედ. ихъ, იმათეული, იმათიანი, ზედ. ихній, იმ დროს, въ то время, იმდენჯერ, столько разъ.
**იმარმენი**, ნ. მარმენიო; იმგრგვლივ, ნ. იმრგვლივ.
**იმედი** (არაბ.), ს. სასოება, ვეფხ. 505, 1291; 1303; надежда, იმედის ქონება, имѣть надежду, იმედი წყალობისა, милостивое обнадеживаніе, იმედის დადება, обнадеживать, იმედ გარდაწყვეტილი, потерявшій надежду, **იმედება** (ვაიმედებ), ზ. მ. იმედს მივსცემ, обнадеживать, (ვიიმედებ), ზ. მ. ვსასოებ, надѣяться (მეიმედება), ზ. იმედი მაქვს, надѣюсь, ქილ. 170; ვეფხ. 1279; **იმედებული**, **იმედეული**, იმედიანი, -დოვანი, ზედ. გულდადებული, обнадеженный, ვეფხ. 149; ქილ. 283, 2 ქართლ. 555; ვისრ. 164; **იმედეულება**, **იმედნეულობა**, **იმედიანობა**, **იმედოვნეობა**, **იმედობა**, надежность, ვისრ. 165; (ვიმედოვნებ, ვიმედებ), надѣяться, ვეფხ. 1146; (ვუიმედებ), ზ. მ. იმედს დავუდებ, გულ-დადებულ ვჰყოფ, обнадеживать, ვეფხ. 61.
**იმიერ**, ზზ. იქით; გაღმა, по ту сторону, **იმიერი**, ზედ. по ту сторонній, იმიერი სოფელი, будущая жизнь; დარეჯ. 2—20, **იმიერით**, ზზ. იქითგან, გაღმითგან, съ той стороны.
**იმინთი**, ს. მცენ. უთესლო ბალახი; ბუნ. ლ.
**იმისი**, ზედ. მისი, его, ихній, იმისი დები, его сестры, უთხარით იმისს დასა, скажите его сестрѣ. იმისთანა, იმისებრი, ზედ. подобный ему.
**იმიტომ**, ზზ. მისთვის, потому что.
**იმლიკი**, ს. ახირებული, უცნაური, чудакъ.
**იმნოსი** ს. სიმღერა ან გალობა, гимнъ.
**იმოდენი**, ზედ. იმტონი, იმსიდიდე, такой, столькій, -ფული, такое количество денегъ, **იმოდენობა**, ს. -ქნას, чтобы онъ настолько могъ дѣйствовать, ქილ. 382.
**იმპერატორი**, ს. თვით-მპყრობელი ხელმწიფე, კეისარი, Императоръ, **-რული**, ზედ. შესახვედრი, შესაფერი იმპერატორისა, императорскій, **იმპერია**, ს. საიმპერიო, საკეისრო საბრძანებელი, имперія.
**იმრგვლივ**, ზზ. გარშემო, გარემო, მრგულად, вокругъ, кругомъ, -ქალაქისა, вокругъ города.
**იმტენი**, ზედ. იმოდენი, столькій.
**ინა** (არაბ.), ს. თმის სადებელი (მცენ.), Хенне, алкала, изъ котораго дѣлается краска для во-

лосъ, ზიანკ. ლ; ზუნ. ლ; ერის. ლ; ან ხელ-სალებავი, ხენძაფე. бальзаминъ, ერის. ლ.
**ინაზარი**, ნახე ანაზარი; რუსუდ. 437; კაცია 21, -ვერანგის ინაზარა, въ одной рубашкѣ, **ინაზრობა** (ვინაზარობ), ზ. მ. ანაზრად ან შესანახავად ავიღებ ნივთსა, принять на храненіе вещь რუსუდ. 437.
**ინაგა**, ს. მომცრო ტრედი, გვრიტი, голубокъ.
**ინადი**, ს. ჯაზრი, ქიშპი, ჯავრი, შური, вражда, зависть, **ინადიანი**, ზედ. შურიანი, ჯაზრიანი, враждебный, завистливый, ინადში ჩავუდგები, пикирую сь, **ინადიანობა, ინადობა**, ს. ჯაზრის ქონება, შურიანობა, ненависть, зависть, (ვი), ზ. მ. ინადში ან ჯაზრში ვუდგევარ, враждовать, завидовать, ხომს. 308.
**ინანთი**, ს. ვარდის წყლისავით სუნნელი, духи, въ родѣ розовой воды, საბ. ლ.
**ინამი**, ს. თეთრით დაჯილდოვება, მაგალ. ებოძა თეთრი ინამად, 2 ქართლ. 378; денежная награда.
**ინახი** (არაბ.), ს. საჯდომი ადგილი სუფრაზედ, мѣсто сидѣнія за столомъ, ინახ-იდგნენ, ე. ი. გვერდით უდგნენ, მატ. 8—11; იოან. стояли возлѣ, ინახით ჯდომა (-ვჯზივარ, ვიჯდე), ზ. უ. გვერდით ან ვისთანმე თანავჯზივარ, сидѣть за столомъ возлѣ кого либо, მატ. 9—10.
**ინგლისის ჭურჭელი**, ს. ითქმის უფრო სადვინეთა თვის, გარნა თეფშთა ქაშანური; муравленная, изразцовая посуда, **ინგლისის მარილი**, ს. горькая соль.
**ინდიკტიონი** (ლათინ.), ს. მცირე არს 15 წელიწადი და აღირიცხვები 1 სეკდემბრიდამ; გარნა დიდი ინდიკტიონი არის 532 წელიწადი, ნახე ქრონიქონი, индиктъ.
**ინდის ხურმა**, ს. დანაკის კული, ფინიკი, ვალანოსი, финикъ, ზუნ. ლ. ერის. ლ. **ინდოეთის ლერწამი**, бамбукъ, **ინდის-კაკალი**, ს. кокосъ.
**ინდოური**, ს. ინდოური ქათამი, индѣйка, -მამალი, индѣйскій пѣтухъ. [красный.
**ინდუშა**, ს. მურა, შავ-წითელი, черминый, темно-
**ინთილა**, ს. სტომაქის მოშლა ზევრის ჭამით, ან საწყენის საჭმლისაგან და ვერ მონელება, разстройство желудка.
**ინი**, ს. ძველებური საწყავი ებრაელთა, ორი კოროსი ან 20 მოდი, гина, еврейская мѣра, იეზეკ. 45—24; საწყაული, გამოსლ. 30—24.
**ინოზი**, ს მგრძნობელი ძარღვი, нервъ, ნემს. 26.
**ინოზი**, ს. რაინდი, всадникъ, 2 ეფრემ.
**ინსპეკტორი** ს. ზედა-მხედველი, инспекторъ.
**ინსტინკტი**, ს. გრძნობა, ალღო, инстинктъ, ჩონგ. 117.
**ინტერესი**, ს. სარგო, შესამატი; სურვილით გამოძიება, интересъ.
**ინჩი**, ერთი ინჩი ვარ იცის, онъ аза въ глаза не знаетъ, რუსულ. ქართ.
**ინჩხლა**, ნახე ანჩხლა გვ. 41.
**ინჩქითური**, ს. მსხალი, ბაქრ. 181, порода грушъ.
**ინძლი**, მცენ. ნ. თხის ფსლა.
**ინჭირი**, ს. მცენ. ანწლი, бузина.
**ინჯირი** (სპარ.), ს. ლეღვი, смоква.
**ინჯილიკი**, ს. ჯიბლიბო, ქუთუთოს ზმო, ячмень на глазу.

**ინჯუ**, ს. გარდასახადი, საურავი штрафъ, взысканіе, ალბუღა 66.
**იობილიონი, იოვილიოზი** (ებრ. ლათინ.), ს. ძველთა ებრაელთა დღესასწაული, რომელიცა გარდაიხდებოდეს ერგასსა შინა წელიწადსა ერთგზის და მაშინ განათავისუფლებდენ მონათა, მიუტევებდენ ვალთა და სხ. ხოლო შემდგომად რომის პაპათაცა დააწესეს მსგავსივე მისი, юбилей.
**იოზის მატლი**, ს. აბრეშუმის ჭია, шелковичный червь.
**იონჯა**, ს. მცენ. ალაფერდა, люцерна (трава), ზუნ. ლ; პ. ფ. ლ; ერის. ლ; **თეთრი იონჯა**, кашка (раст.); იოან. ბატკ. ლ.
**იორდაზალამი** (არაბ.), ს. піонъ, марьинъ корень, ზუნ. ლ; პ. ფ. ლ; ერის. ლ.
**იორღა** (ოსმალ.), ს. თოხარიკი ცხენი, иноходецъ.
**იოტა** (ბერძნ.), ს. ხაზი, მცირედ წარზიდული, ან მცირე რამ, іота, небольшая черта, малая частица чего либо; ვის მორჩილებენ ციერნი ერთი იოტის წამისად, коему покоряются небесныя въ одно мгновеніе ока, ვეფხ. 830; არც ერთი იოტის ტოლი ფასი არ დარჩენილა რა, неосталось ни одной іоты изъ цѣны, т. е. все сполна уплочено, ქართ. ქრისტ. XVIII.
**იპა**, ს. ჭუა ბოსტნის მავნე.
**იპაკო**, ნ. იბაკო; **იპეკაკუანი**, მცენ. ნ. ოქროს ძირი.
**იპატოსი** (ბერძნ.), ს. პირი, ერთი რომელიმე პირი სამებისა, ύпостасъ, 1 ქართ. 380; დან. 3—3.
**იპატოსი**, ს. სპასპეტს, მთავარი, консулъ, военачальникъ; დან. 3—3; გარნა ანთიპატი, მოადგილე მისი, проконсулъ; **იპერპოლა** (ბერძნ.), ს. ხოტბა ნაკვეთი რიტორული გარდამატებულის ქების დამნიშნველი; иперболa.
**იპოდიაკონი** (ბერძნ.), ს. კერძო დიაკონი, поддіаконъ.
**იპპოდრომი, იპოდამი** (ბერძნ.) ს. ასპარეზი, ცხენით სარბიელი, ристалище, циркъ, 1 ქართლ. 284.
**იპოკენტავრი** (ბერძნ.), ს. კენტავრო, полканъ (чудовище).
**იპოხონდრია** (ბერძნ.), ს. სევდა, меланхолія.
**ირაო საქონელი**, ს. დაკარგული საქონელი სხვასთან ვისთანმე მისული, присталый, пригульный скотъ, სამ. ვახტ. მ.
**ირაღა**, მცენ. бѣлокорка, ერის. ლ.
**ირემი**, ს. ცხოველი, олень, **ირემვაცი**, ს. олень, იობ. 39—1; დაზეჭდილს დაბადებაში ჰსწერია ირემი, ირმის მაგიერად უნდა ფურ-ირემი და არა ირემვაცი როგორც ძველს დაბადებაშია, საბ. ლ. ხარ ირემი, олень, ფურირემი, лань, **ირმის ენა**, ს. წყლის ლიფა, олений языкъ (раст.), тимбра, ზუნ. ლ; **ირმის ზაწარა**, ს. ჯონჯლო სოკო, ზუნ. ლ. порода грибовъ.
**ირეოზი**, ს. საწყაო ინი, мѣра, ნ. ინი.
**ირეჯა**, ს. მახე ხეთა და თოკთაგან შექმნილი, რათა ფერხის მაღლა შეჰკიდონ ნადირი, ловушка для звѣрей.
**ირიბი**, ზედ. ურიბი, უსწორო, ალმაცერი, მრუდე, косый, косвенный, **ირიბად**, ზზ. косо, наискось.

**ირიბული**, ზედ. косоватый.

**ირისე** (ბერძნ.), ს. ცის მშვილდი, ცის სარტყელა, радуга, ტიმ. 25, 114; მარტ. 1—112, დან. 4—20; გამოცხ. 10—1.

**იროელი**, მრ. იროელნი, ს. წარმართნი უწოდებენ კერძო ღმერთთა ან ნახევარ ღმერთსა; გმირი; полубоги; герой.

**ირომ**, ზზ. ისრომ; რადგანაც, такъ какъ.

**ის, ისი, ისა**, ნაცვ. 3 პირისა, ითქმის მოშორებულთა პირთათვს, ხოლო ახლოსთვის ესე; ნაცვალსახელთა: ის, იგი, ეს, ეგე არა აქვთ ბრუნვანი, გარნა ნაცვალ სახელსა მან, იმან, აქვსთ ბრუნვანი, онъ, тотъ, ის მოდის, онъ идетъ, იმას მივეც. я далъ ему. იმისი წიგნი, его книга.

**ისავრო**, ს. მსვენლომი, ქამელეონი, хамелеонъ.

**ისარი**, ს. მშვილდით სასროლი მცირე ლახვარი; სახენი ამისნი არიან: **ხაყალნო**, ფრთე დაბალი პირ წვრილი, რომელსაც ხმარობდნენ ყიზჩაყნი და თურქნი; **ხარჩა**, ზომიერი ფრთე. მობრტყე და პირფართო; **ქეიბური**, მისგან უგრძესი, პირ დიდი და ფრთე მაღალი; **ქიბორჯი**, სარჩის მსგავსი პირ განპებული და მომცრო; **ბოძალი**, ქეიბურის მსგავსი პირ დიდი განპებული; **ყოდალი**, სარჩის ტოლი ფრთოსანი პირ-უწვერო და მრგვალი; **ღრჯა**, ამისი უგრძესი წვერ მწვეტი, ჯვარედად ჩხირდასხმული; **სეფქა**, ფრთე მაღალი, გრძელი და გრკალშემობმული; **გეზი**, უფრთო უპირო; **ხამალი**, მტკაველზედ მეტი რკინის ლარით სასროლი; **ჭინწკიტელა**, ცუდი, ბოვშთა სამღერელი; стрѣла; ან საწერტელი საჩხვლეტელი, საქენჯელი გესლიანთა მწერთა და ქვეწარმავალთა, жало; ტყორცა, пустить стрѣлу, ისრების ბუდე, колчанъ, ისრის პირი, желѣзцо, копьецо у стрѣлы, საათის ისარი, стрѣлка часовая, ისრით ცემული, пораженный стрѣлою.

**ისარნები**, ს. აუზი, бассейнъ, ქილ. 588; დაბად. 24—20, დაბექდილს დაბადებაში ჯურღმული.

**ისაროსანი**, ზედ. ისარით აღჭურვილი, вооруженный стрѣлою, ვისრ. 87.

**ისე**, ზზ. აგრე, такъ, ისე რომ, такъ что, ისევ, ისევე, ზზ. აგრეთვე, კიდევ, также; тоже; еще опять; ისევ ის, онъ же, ისევ ისე, такъ точно; ისეთ რიგად, такимъ образомъ, такъ, ისეთი, ზედ. აგრეთი, ეგეთი, такой, **ისივეობა, ისეთობა**, ს. იგივეობა, тождество, полное сходство, подобіе; **იგივე**, ზედ. одинакій, тождественный.

**ისლამი** (არაბ.), ს. მაჰმადის სარწმუნოება, исламъ.

**ისლი**, ს. ისრი, метлюгъ, полевица, ერის. ლ. папоротникъ, ბუნ. ლ.

**ისლიმი**, ს. ლერწმის მსგავსი მცენარე, რომელსაც იმერლები ხმარობენ სახლის სართულის დასახურავად; родъ камыша, употребляемый Имеретинами на крышу домовъ.

**ისპანახი** (სპარ.), ს. მცენ. სპანძელი, шпинатъ.

**ისპაობა** (სპარს.), ს. გმირობა, рыцарство, რუსუდ. 250.

**ისპერად**, ზზ. გმირულად, გოლიათობით, по рыцарски, რუსუდ. 478.

**ისპოლატი**, შორისდ. ვაშავაშა, ბარაქალა, исполатъ, ტიმ. 26.

**ისრე, ისრევე**, ზზ. აგრე, აგრეთვე, такъ, такимъ же образомъ, არც ასრე, არც ისრე, такъ и сякъ.

**ისრიმი**, ს. შემოუსვლელი ყურძენი, незрѣлый виноградъ, ბუნ. ლ; პ. ფ. ლ; ქიმ. 113; ბაგრატ. 141; ან მჟავე ყურძენი.

**ისტორია** (ბერძნ.), ს. მოთხრობა, исторія, მარტ. 1; **ისტორიული**, ზედ. მოთხრობითი, историческій, **ისტორიკოსი**, ს. მოთხრობის მწერალი, მომთხრობი, историкъ; **-კოსობა**, ს. მოთხრობის წერა, მარტ. 1—26.

**ისფერი**, ზედ. იისფერი, მსუბუქი სამგლოვიარო ფერი фіолетовый цвѣтъ, ვეფხ. 1197.

**ისფერი, ისფრისხე**, ს. მცენარეა, ბუნების. ლ. каменный дубъ, падубъ.

**ისხარი**, ს. მსწრაფლი წვიმა, проливной дождь.

**ისხერტი**, ს. მხეცთ საჭერი მახე, თავს დასაცემი, сѣть для ловли звѣрей, западня, ловушка, капканъ, საბ. ლ.

**იუნისი, იულისი**, ნახე ივნისი, ივლისი.

**იუპკა**, ს. კაბის შიგნიდამ ჩასაცმელი დედაკაცთა, ხაბარდა, юбка.

**იფნი**, ს. მცენ. კოპიტი, ясень.

**იფრინდა**, ს. შიკრიკი, მალე მსრბოლი, скороходъ.

**იფქლი**, ს. შემოდგომის სათესლე ხორბალი, пшеница, დაბად. 41—50; 47—13; გამოსლ. 9—29; მსაჯ. 15—1; მარკ. 4—28; მატ. 3—12; 13—25, 29; **იფქლება** (ვიიფქლებ), ზ. მიჩ. იფქლსავით მოვალ, ავლორძინდები, о пшеницѣ: выростать; მარტრიკა 1—74.

**იფხლი**, ს. გვიმრა, ჩადუნა, папоротникъ, ბ. ლ.

**იქ, იქა, იქი**, ზზ. მუნ, тамъ, туда, იქავ, ზ. მ. მუნვე, тамъ же, იქამდინ, ზზ. до того мѣста, იქამომდე, до тѣхъ поръ, **იქაური**, ზედ. მუნებური, იმ ადგილისა, тамошній; იქაურნი მცხოვრებელნი, тамошніе жители, **იქაურობა**, ს. მუნებური ცხოვრება, ან ადგილობა, тамошняя жизнь или мѣстность, იქაური, ზედ. тамошній, იქაურობა, ს. тамошняя мѣстность, რუსუდ. 352, 645; კაცია 118; გორგ. 234; **იქიდამ**, ზზ. მუნიდგან, оттуда, **იქით**, ზზ. туда, тамъ, იქით და აქათ, туда и сюда, по обѣимъ сторонамъ, პირ იქით ლეკნი, Лезгины, живущіе по той сторонѣ горы, рѣки, **იქითი**, ზედ. სხვას მხრისა, по ту сторонній, იქითი პირი შენობისა, противуположная сторона зданія, იქითი პირი მდინარისა, другая сторона рѣки, იქითკენ, ზზ. туда, **იქითელი**, ზედ. по ту сторонній.

**იქედნა** (ბერძნ.), ს. გველი, ехидна (змѣя).

**იქიერნი**, ზედ. იქაურნი, тамошніе, 2 ეზრა. 3—3.

**იქვრიკი**, ს. შიკრიკი, მალე მსრბოლი, скороходъ, ვისრ. 67.

**იქმნება**, ზმნისაგან ქმნა: შეიძლება, можетъ быть.

**იქნობა**, ს. იქაურობა ნახე; იქნობამდინ, -მდისინ, до тѣхъ поръ, пока.

**იქცევისი**, ზედ. მბრუნავი, обращающійся, вращающійся, დაბად. 3 — 24; 2 სჯული 22—12; **იქცევისი** მახვილი, მარტ. 2—120; ქილ. 46.

**იღბალი**, ს. ბედი, судьба, счастье.

**იღვი**, ს. მარტ. 1—23?

**იღლია**, ს. ღლია, მხრისძირი, ე. ი. სიღრმე შორის

მკლავის დასასრულისა და გვერდისა, назуха, подмышка, ერთი იღლია შეშა, вязка дровъ.

**იღუმენი**, ს. წინამძღვარი მონასტრისა, игумень.

**იყი**, ს. არაყი, водка, საბ. ლ; ბუნ. ლ.

**იყლიმი**, ს. ჰავა, ჰაერი; ან მხარე, климатъ; поясъ, страна; ქილ. 391.

**იშ, ვიშ!** შორისდ. э! э!

**იში, იშნი**, ს. მტრისაგან საყვედური, упрекъ, ვეფხ. 331; იშნის გება ან მოგება (ვუგებ, მოვუგებ), ზ. მ. упрекать, укорять, რუსუდ. 6; 453; 689; ქილ. 133.

**იშელა**, ს. სალორე გომური, свиной хлѣвъ.

**იშვიათი, იშვითი**, ზედ. არა ხშირად შესახვედრი, рѣдкій, **იშვითად**, იშვიდ, ზზ. არა ხშირად, рѣдко, 2 სჯული 4—42.

**იშნი**, ნ. იში.

**იშობა** (ვიშობ), ზ. უ. იშს ვამბობ, ამოვიოხრავ, вздыхать, стонать, ვეფხ. 184.

**იშობრივ, იშვიდ**, ზზ. შეხდომით, შემთხვევით, случайно.

**იშხივარი**, მფრინ. შავი ლაკლაკი, ასიდა, аистъ.

**იჩქითი**, ზედ. ანაზდი, ერთბაში, უეცარი, მოულოდნელი, внезапный, неожиданный, непредвидимый, ვეფხ. 412; დარეჯ. 58; **იჩქითად**, ზზ. ანაზდად. უეცრად, внезапно, ქილ. 216.

**იძრვისი**, ზედ. მოძრავი, движимый, ანდრ. 108.

**იძულება**, ს. ძალის დატანება, принужденіе, насиліе, ან შეძულება, შეძაგება, презрѣніе, დაბად. 29—32, საქმ. 24—7; **იძულებით**, принужденно, невольно, **იძულებითი**, ზედ. невольный, принужденный, ისაი. 28–1; (ვაიძულებ), ზ. მ. ძალს დავატან, დავუნიჟებ, принуждать, неволить, заставлять; (ვიიძულებ), ზ. მიჩ. დავიჟინებ, ავიჩემებ; შევიძულებ, შევიძაგებ, настоять, дѣлать по своему; презирать, (ვიიძულები), ზ. უ. იძულებულ ვიქმნები ქმნად ან გაკეთებად რისამე; შევიძულები, შევიძაგები, вынуждаться, быть принуждену; презираться, დაბად. 29 — 32; მატ. 11 — 10; მაიძულებ ты вынуждаешь меня, 2 ქართლ. 418; საქმ. 16—15; 2 კორ. 12—11; **იძულებული**, ზზ. вынужденный.

**იწრო**, ნ. ვიწრო; იწროება, ნ. ვიწროება.

**იჭვი**, ს. ეჭვი, გუმანი, მიუნდობლობა, сомнѣніе, подозрѣніе; ревность; იჭვი მიადგება, падаетъ на него подозрѣніе, იჭვი მაქვს, я сомнѣваюсь, **იჭვნეული, იჭვიანი**, ზედ. იჭვის მქონებელი, ეჭვიანი; მიუნდობელი, დაუნდობელი, сомнительный, недовѣрчивый, **იჭვება** (ვეიჭვები). ზ. თვ. ეჭვი მაქვს, ან გუმანი, сомнѣваться, **იჭვეულება**, იჭვნეულება, ს. ეჭვიანობა, გუმანის ქონება, сомнѣніе, (ვიჭვნეულებ), ზ. უ. იჭვი მაქვს, сомнѣваться.

**იწილო ბიწილო**, ყრმათ შესაქცევი თქმულობა, катилось яблоко вокругъ огорода и т. д. дѣтская поговорка.

**იხვი**, ს. მფრინ. შინაური ან გარეული, утка, ვეფხ. 617.

**იხტიბარი, იხტიარობა**, ნ. ეხტიბარი, 2 ქართლ. 347, 479.

**იჯარა** (არაბ.), ს. ვადით ალება მამულისა ან სხვისა რისამე გარდაკვეთილის ფასით, откупъ, откупное содержаніе, аренда, იჯარით ალება, взять на откупъ, **იჯარადარი**, ს. იჯარით ამღები რისამე, откупщикъ, арендаторъ, აბანოს იჯარა, откупное содержаніе, доходъ съ откупа бань.

**იჯრა**, ს. ერთი ჯერი ჭამადი, съѣсть что въ одинъ присѣстъ, ნ. ჩ. ლ.

# კ·

**კ**, უხმო მეთერთმეტი ასო ქართულის ანბანისა, წოდებული კან, ანგარიშში ნიშნავს ოცსა, და ნიშნითურთ კ̃ ოცს თუმანს; წვრილის ფულის ანგარიში 4 ფულს ან ერთს ბისტსა; ამ ასოთი იწყებიან ქარაგმიანნი ლექსნი: კ̃დ, კვალად; კ̃ზი, კათალიკოზი; კ̃ლი, კურთხეული.

**კ**, იხმარების ნაცვლად გ ან ყ, კალატოზი, გალატოზი; კასაბი, ყასაბი; კალხზედ, ყალხზედ; კალამი, ყალამი; კლერტი, ყლორტი, კარიომფილი, ყარიომფილი; კაჩალანა, ყაჩალანია; ნაზერწკალი, ნაზერწყალი; ყველაკაი, ყველაყაი; კალაოზი, ყულაოზი.

**კაამფოლი**, ს. ქილ. 28?

**კაბა** (სპარს.), ს. ტანთ საცმელი კაცთა გინა ქალთა, кафтанъ, платье; ვეფხ. 85; 651; ენიანი კაბა, ჩაფრასტებ დაკერებული კაბა ენის მსგავსად, საწვეულო კაბა, ვეფხ. 474; кафтанъ съ нашивками.

**კაბადონი, კაბატონი**, ს. წვრილთ ფურცლის ცალი გვერდი, страница, ქილ. 3.

**კაბალა** (არაბ.), ს. გამუშავებული ხარი სამუშაოდ ან ქირით, кабальный волъ, საბ. ლ.

**კაბალოფანჩი**, ს. სანიჭარი სამოსელი, жалованный кафтанъ.

**კაბდო**, ს. ფარცხის წინ მიკრული გრძელი ფიცარი, доска бороновая, 2 ქართლ. 429; **კაბდოლასტი**, борона, ნ. ჩ. ლ.

**კაბისტონი**, ს. ყურძენია, порода винограда.

**კაბიწი**, ს. საწყაო მარცვალთა სამი გრივი, ზოგგან ათ კოდად იანგარიშების, რომელა ხარვალი; ეზეკ. 45 — 11, старинная мѣра сыпучихъ вещей, напр. хлѣба, халваръ, ნ. ხალვარი, გუჯარი 18, 28; დასტულ. 37; 103.

**კაბინეთი**, ს. სამხოლოოვო, სამუშავო ოთახი, кабинетъ.

**კაბუნი**, ს. ყურძენია ბაქრ. 229.

**კადნიერი**, ზედ. თამამი, გამბედავი, შემბედავი; თავხედი, გლიში, ლირწი; смѣлый, отважный; дерзскій, наглый, ვეფხ. 65; კადნიერი არ გამხადო,

не сочти меня дерзскимъ; კადნიერად, смѣло,

**კადნიერება, -რობა,** ს. გამბედაობა; თავხედობა; смѣлость; наглость; (ვჰკადნიერებ, -რობ), ზ. უ. გავბედავ; ვთავხედობ, осмѣлиться; дерзать; დარეჯ. 2; (ვაკადნიერებ), ზ. მ. გავაბედვინებ, გავათამამებ, გავათავხედებ, дѣлать кого смѣлымъ, дерзскимъ.

**კადონი,** ს. გასადები ძელი ან ლატანი, перекладина, брусъ.

**კადრი** (არაბ.) ს. გაბედვა, შებედვა; არაბ. ენაზე ნიშნავს: შესაფერი პატივი, ღირსება, смѣлость; приличіе, достоинство.

**კადრება** (ვჰკადრებ, -რე), ზ. მ. გავუბედავ ვისმე შესაფერსა ან არ შესაფერსა საქმესა ან სიტყვას; გავთამამდები უფროსისათვის მოხსენებას; принять на себя смѣлость противу кого либо; осмѣлиться доложить; ვეფხ. 37; 80; (ვიკადრებ), ზ. მიჩ. თავზედ ავიღებ შესაფერსა ან შეუფერებელსა სიტყვასა ან საქმესა, отважиться, осмѣлиться дѣлать или говорить приличное или неприличное, იკადრა და შევიდა პილატესსა, осмѣлился войдти къ Пилату, მარკ. 15—43; (ვაკადრებ), ზ. მ. ღირს ვჰყოფ, ვაღირსებ სიტყვას ან შესაფერს პასუხს, удостоивать, პასუხი არ აკადრა, онъ неудостоилъ его отвѣта, კაცია 25; (მკადრებ, მკადრე; მკადრებს, მკადრა), გამიბედავ, გამიბედავს; отважиться сказать мнѣ, ვეფხ. 61; (მაკადრებ, მაკადრებს), ზ. მიჩ. მაღირსებ, მიბედავ კარგსა ან ცუდსა რასმე, осмѣливаешься дѣлать мнѣ дурное или хорошее; (ვეკადრები), ზ. თვ. შევეფერები, საფერ ან შესაბამ ვექმნები, быть приличнымъ, пристойнымъ, იმას არ ეკადრება, это ему неприлично, კადრებულვარ, ვჰკადრებოდი, приличествовать кому, სამ. გიორგი მეფ. 1, **კადრვინება** (ვა), ზ. სხმ. გავათამამებ სიტყვის მოხსენებისათვის ვისთვისმე; გავათავხედებ, внушить кому смѣлость, наглость, **კადრულობა** (ვჰკადრულობ, სრ. არა აქვს), თავს ვიდებ შესაბამსა ან უშესაბამოსა რასმე, არ დავიწუნებ, считать для себя приличнымъ, ერისთ. 2—5; ანტ. 3—33.

**კადრილი** (ფრან.); ს. ერთგვარი თამაშობა, кадриль.

**კაეფი,** ს. გუნდისთავი, начальникъ отряда, 2 ქართ. 13; საბ. ლ; გობრ. ცხ. 396.

**კაეშანი, კეეშანი,** ს. ზრუნვა, ნაღველი, სევდა ხელად შემქნელი, გინა სენად გარდაქცეული, тоска, грусть, печаль, ვეფხ. 310; 885, 887.

**კავალერი** (ფრანც.), ს. ცხენოსანი; დაჯილდოვნებული ორდენით, кавалеръ.

**კავალკადა,** ს. ცხენებით სეირნობა მრავალთაგან, кавалькада, **-დობა** (ვჰკავალკადობ), ზ. უ. მრავალთა თვის: ცხენებით დავსეირნობით, ერისთ. 25, составлять кавалькаду. [держать.

**კავება** (ვი), ზ. მ. დავიჭერ ხელში, брать въ руки,

**კავი,** ს. თავმოგრეხილი იარაღი ხისა ან რკინისა, крюкъ, мотыга для чистки сорныхъ травъ, ერისთ. 15; небольшая соха у Имерет. ერისთ. 22, კავი ნავისა, котва, якорь, საქმ. 27—29; კავი წეროსი, когти журавля, სიბრძ. 107.

**კავი,** მრ. კავები, ს. ზილფი, დალალი, წინამო, локонъ, букля.

**კავკავი,** ს. ღავღავი, პატარა ძაღლის ყეფა, тявканье (ვჰკავკავებ), ზ. უ. ვჰღავღავი, ვჰყეფ; тявкать, гавкать, лаять.

**კავკავი, კავკავის მთა,** ს. кавказскія горы.

**კავლება** (ავჰკავლდები), ზ. ვდ. ავჯეჯლდები, მცენ. ვჰღვივი, пускать ростки.

**კავლო,** ს. კოფოჭია, ჭია ერთგვარი; ბუნ. ლ.

**კავშირება** (ვა), склеивать, (ვეკავშირები), сливаться, сливать, соединять, ლრ. კათოლიკ. პატარა 48.

**კავშირი,** ს. მეტალთა გინა თიხის ჭურჭელთა დასაკრებელი კოწიწი; ზავი; სტიხიონი ე. ი. 4 ნივთნი; მიწა, წყალი, ჰაერი და ცეცხლი; სახსარი, ნაწევარი სხეულისა, ვეფხ. 878; ღრამ. მეშვიდე ნაწილი სიტყვისა; საფილოსოფოსო წიგნი, პლატონიკა; цементъ, спайка; союзъ; элементъ, начало, основа, стихія; суставъ, сочлененье; книга: Платоника, Прокла; союзъ (грам.) დასკვნა კავშირისა, заключить союзъ; კავშირი ლექსთა, связь въ словахъ (логик.).

**კაზარა,** ს. მწერია, ნ. კრაზანა.

**კაზარმა,** ს. მხედართ სადგომი სახლი, **казарма.**

**კაზმა, კაზმვა** (ვჰკაზმავ, -მე), კმაზვა (ვჰკმაზავ), ზ. მ. მოვრთავ, ვამკობ; ვამზადებ; ვარკვევ, დავარჩევ, украшать, убирать; снаряжать, приготовлять, перебирать, очищать; ვისრ. 28, რუსუდ. 508; სამ. კათოლ. 8; -ცხენსა, сѣдлать лошадь, -ხორბალსა, очищать пшеницу, 2 მეფეთ. 4—6; ვიკმაზავ გზასა, приготовляться въ дорогу, ვისრ. 131; ვიკმაზავ საჭმელსა, приготовлять себѣ пищу, ანდ. 31; ვჰკმაზავ თქმულსა, украшать свою рѣчь, 1 ქართლ. 396; ვჰკმაზავ პურსა, накрыть на столъ, დარეჯ. 85; (ვიკაზმები), ზ. თვ. მოვირთვები; მოვემზადები, украшаться; снаряжаться, 1 ქართლ. 442; დარეჯ. 11; კაზმული, მიმ. მორთული, განშვენებული, убранный, украшенный.

**კათაკმელი, კათაკმეველი** (ბერძნ.), ს. მოსანათლავი, განმზადებული ნათლისღებად საქრისტიანოთ სწავლითა და მოძღვრებითა, оглашенный.

**კათალიკოზა,** ს. მცენ. горлянка, кошачья лапа (раст.), ფრანც. stecas ბუნ. ლ; მენ. ლ. თათრულად: ისტუხუდუს серпникъ приморскій, бабья соль, копръ, პ. ფ. ლ; незабудка (цвѣтокъ).

**კათალიკოზი,** ნ. კათოლიკოზი.

**კათედრა** (ბერძნ.), ს. ეკკლესიაში მაღალი დასაჯდომელი მღვდელ-მთავართა, ან სამქადაგებლო; каѳедра.

**კათიღორია** (ბერძ.), ს. ერთი დარგი ფილოსოფის სწავლისა, категорія.

**კათოლიკე** (ბერძნ.), ს. საზოგადო, საკრებულო ან მსოფლიო (ითქმის სარწმუნოებისა და ეკკლესიისათვის: ვითარ, ერთი წმინდა კათოლიკე და სამოციქულო ეკკლესია, ნახე მრწამს 8 წევრი); ფრანგი, რომის ეკკლესიის სარწმუნოებისა; католическій, вселенскій, соборный; католикъ, **კათოლიკე ძარღვი,** მკლავის ძარღვი, რომელსაც თურქნი ბედენს უხმობენ; вена печеночная.

**კათოლიკოზი,** ს. უპირატესი მღვდელ-მთავარი საქართველოში, католикозъ, патріархъ.

лица, ლევიტ. 27—31; 2 კორ. 11—25; ფსალმ. 2—9; 22—3.

**კვერი**, ს. მცირე ხვედა ან ურო რკინისა, ჩაქუჩი, молотъ, молотокъ, ვეფხ. 1336; ისაი. 41—7; კვერისხურო, кузнецъ.

**კვერი**, ს. მცირე რგვალი პური, გინა შაქრის პური და სხ. небольшая круглая бѣлая булка, витушка, 3 მეფ. 14—3; 2 მეფ. 13—6, 7; ზოგჯ. крендель; შაქრის კვერი, круглый кусокъ сахару, ყველის კვერი, кругъ сыру, კვერი ლეღვისა, пластъ смоквы, ისაი. 38—21.

**კვერნა**, ს. ნადირი კაის ბეწვეულისა, куница, кунья шкура; ბარუქ. 6—21; ბუნ. ლ: **კვერნული**, ზედ. куній.

**კვერცხი**, ს. წონა, ნახევარ გირვანქისა, სამზ. 152; იმერეთში; 12 მისხალი; 12 золотниковъ; დუშეთში 1/8 გირვანქისა; კავკ. კალენდ. 1887 წ. გ. 63.

**კვერცხი**, ს. დედალთა მფრინველთა და მწერთა დადებული თეთრი და მრგვალი ნაყოფი, яйцо, ისაი 10—14; ქათმის კვერცხი, куриное яйцо, თოხლო კვერცხი. яйцо въ смятку, კვერცხის გული, желтокъ, ერბო კვერცხი, яишница, კვერცხის ცილა, бѣлокъ, ლაყე კვერცხი, болтунъ (яйцо), კვერცხის ნაჭუჭი скорлупа яичная, დღევანდელი კვერცხი მირჩევნიან ხვალინდელს ქათამსა, არაკი, синица въ рукахъ лучше соловья въ лѣсу.

**კვერცხი**, ს. ფუჩი, шлемъ. каска, шишакъ, საბ. ლ. ჩუბ. ლ.

**კვესა** (ვჰკვეს, -სე), ზ. მ. ცეცხლსა ვშობ კვესით, высѣкать огонь, დარეჯ. 92.

**კვესი**, ს. ფოლადი ან რკინა კაჟის შემოსაკრავად ცეცხლის გასაჩენად, огниво, ვეფხ. 194; ვისრ 134.

**კვეჭენი**, ს. თასმის ღილი, пуговица изъ ремня.

**კვეცა** ს. стрижка, 1 კორ. 11—6; (ვჰკვეც, -ცე), ზ. მ. გავჰკრეჭ, стричь, (ვიკვეცები), ზ. ვ. გავიკრიჭები, остричься, **ნაკვეცი**, ს. ნაკრეჭი, острижки.

**კვესება** (ვა), ზ. მ. ვჰკვეს, высѣкать огонь,, ვეფხ. 1371.

**კვეხნა**, ს. ტრაბახი, хвастовство, (ვჰკვეხ, -ვჰკვეხნი, -ნე; ან ვიკვეხი, -ხე), ზ. უ. ვჰტრაბახობ, თავს ვიქებ, მოვიწონებ; хвастать, хвалиться, ვეფხ. 1040; **ნაკვეხი**, ზედ. ნატრაბახევი, хваставство, **კვეხნიერება**, ს. ტრაბახი, хвастливость.

**კვიატება** (ვიკვიატებ), ნ. აკვიატება.

**კვიდო**, ს. მცენ. კენკრა, бирючина, жостъ (раст.), кавказская брусника, ერის. ლ.

**კვიკვირი**, ს. ნ. კუკური; **კვიკლოსი**, ნ. კინკლოსი.

**კვიკნო**, ს. მფრინვ. აკაური, ყრუნი, цапля.

**კვიმატი**, ს. კუმატი, კომეტი, комета.

**კვინიზი**, ს. მცენარეა? ერისთ. ლ.

**კვინისი**, ს. თავის თხემი, კეფა, темя, რუსუდ. 282.

**კვინკლოსი**, **კვიკლოსი**, ნახე კინკლოსი; ხრონ. ბროს. 24.

**კვინტილა**, **კვინწილა**, ს. გრძნეულთ ზეთი, елей, употребляемый колдунами, საბ. ლ; ბუნ. ლ.

[illegible]**ინჩა**, ს. მფრინ. მესკია, песчанка,; ბუნ. ლ.

[illegible]**ინცხა**. ს. მცენ. ჯაგ-ცხრილი, кустарный грабъ.

[illegible]**ინჩხი**, **კვრინჩხი**, ს. მცენ. გარეული ღოღნოშო, терносливъ, терпь (плодъ), бодлакъ; ბუნ. ლ; ნ. ჩ. ლ. ერისთ. ლ; პ. ფ. ლ; სამზ. 84.

**კვინძი**, ნახე ნუყრი, наплавъ (раст.), ერის. ლ.

**კვინძილა**, ს. ნ. კვინტილა.

**კვიპარი**, **კვიპრი**, **კვიპაროზი** (ბერძნ.) ს. სარო (მცენ.), кипарисъ, ეზეკ. 31—8; ისაი. 41—19; ბუნ. ლ; ქებ. 4—13.

**კვირა** (ბერძნ.) ს. პირველ დღე შვიდეულისა, ან თვით შვიდეული; воскресенье; недѣля; შურის კვირა, сплошная недѣля передъ масляницею, **კვირის ძალი**, **კვირაძალი**, канунъ воскресенья, навечеріе, ანდრ. 122; რუსუდ. 411; **კვირა-ცხოვლი**, ს. ახალკვირა, თომის კვირა, Өомино воскресенье, **კვირიაკე**, ს. კვირა დღე, воскресный день, ტიმოთ. 127; **კვირეული**, ზედ. ერთის კვირისა, недѣльный, **კვირაობა**, ს. праздникъ воскресенья, კვირაობით, ზზ. по воскреснымъ днямъ. **კვირიაკობა**, იგივე კვირაობა; ბუნ. კ. 262; კვირას, въ воскресенье, კვირის თავი, начало недѣли.

**კვირვა** სხ. удивленіе, ვჰკვირ, ვჰკვირვარ, ან (ვიკვირვებ, -ვე; მიკვირს, მკვირვებია), ზ. უ. გაოცებულვარ, გაკვირვებულვარ, გაშტერებულვარ, удивляться, ვისრ. 79; შავთ. 59 (ვჰკვირდები), ზ. ვდ. გავკვირდები, удивляться, **კვირვება** (ვა), ზ. მ. გავაოცებ; удивлять, (ვეკვირვები), ზ. თვ. казаться дивнымъ, მეკვირვების, дивлюсь, ვეფხ. 125; **კვირვობა** (ვჰკვირობ), ზ. უ. удивляться.

**კვირიაკე**, ნ. კვირა.

**კვირიკობის თთვე**, ს. ივლისის თთვე მდაბიურად, іюль мѣсяцъ, ბაქრ. 64; ხრონ. ბროს.

**კვირიონი**, ს. მფრინ. щуръ, ქილ. 491, ერის. ლ.

**კვირისტავი**, ს. სასთველთა ტართა ძირის შემოსაცმელი მრგვალი ხე ან ძვალი; მუხლის კვირისტავი, ძვალი მუხლის თავში მბრუნავი, веретено; лубочка, гнѣздо въ коемъ верея или веретено ходитъ; кость въ сгибѣ коленномъ, щеколотокъ, чашка у колѣна, რ. ქ. ლ.

**კვირტი**, ს. ჩენჩი მატყლისა მრგვლად მოთელილი, клокъ шерсти, გუჯ. 15; ბუნ. კ. 11; ერისთ. II—9; კოკორი ხისა, почка, глазокъ на деревѣ.

**კვირტი**, ს. კრუტი, მწერია, оса.

**კვირჩხა**, ს. თევზია, საბ. ლ; ბუნ. ლ.

**კვიცა პური**, ნახე გვიცა.

**კვიცა**, ს. იმერ. მცირე ქოთანი, горшечекъ.

**კვიცი**, ს; ცხენის შვილი, жеребёнокъ, **კვიციანი**, ზედ. жеребчатый, **კვიცობა**, ს. быть жеребцомъ, ანტ. 11, კვიცის ფარდა, ბუნ. ლ?

**კვიჭიჭა**, ს. მცენ. პანტა, ჭიქუსხული, лѣсная груша.

**კვიჯა**, იმერ. როდინი, ступка, ერისთ.

**კვლა**, **კჳლა**, მდაბ. **კჳლავ**, ზზ. კვალად, კიდევ, მასუკან ან შემდგომ, еще, опять; კჳლავ და კჳლავ, еще и еще, ვეფხ. 115; **კვლავცა**, იგივე კჳლა; ვეფხ. 1198; **კვლანდელი**, ზედ. прошлый, რუსუდ. 501.

**კვლევა**, სხ. приношеніе сластей на новый годъ, (ვუკვლევ, -ლიე), ზ. მ. მივულოცავ ახალს წელიწადს ტკბილითა რითმე, поздравить кого въ новый годъ, принося сласти, ვუკვლევ თავსა; жер-

твую, собою, ვუკვლევ კვალსა, выслѣживать слѣдъ, ქილ. 15, (ვიკვლევ), ფ. მ. გამოვიძიებ, изслѣдовать, изыскать.

**კვლიავი**, ს. ძირა, тминъ, анисъ полевой.

**კვლიცინი, -ნება** (ვუკვლიცინებ, -ნე), ფ. მ. ვუჩხიკვინებ, ვუჯიჯგინებ, подстрекать, подзадаривать.

**კვნესა**, სფ. оханіе, (ვჰკვნესი, ვიკვნესებ. -სე), ფ. უ. სულთ-ვითქვამ, ვჰხუნეშავ, ვოხრავ, ვვაებ, стонать, вздыхать, ვეფხ. 194; გული მიკვნესის, сердце щемитъ, ვაკვნესებ, заставить стонать.

**კვნეტა** (ვჰკვნეტ, -ნიტე), ფ. მ. ვახრაშუნებ, კბილით ვამტვრევ, грызть, ломать зубами.

**კვნიტი**, ს. მოღიღო ნატეხი შაქრისა, მარილისა, кусокъ, отломокъ сахара, соли и т. п.

**კვნიწი**, ს. მცირე ნატეხი შაქრისა, кусочекъ сахару, небольшой отломокъ чего либо.

**კვრივი**, ნახე **მკვრივი**; **კვრინვა**, ფოცხვერთა, ვეფხვთა და კატათა კრუტუნი, мурлыкать, урчать.

**კვრინჩხნარი**, ს. ადგილი სადაც კვრინჩხის ხეები დგანან, мѣсто, поросшее терносливомъ.

**კვრინჩხი**, ს. მცენ. ნ. **კვინჩხი**.

**კვრიხი**, ს. მცენ. крыжовникъ.

**კი**, ზფ. მარცვალი დამტკიცებისა: დიახ, ჰო, да, такъ, ვეფხ. 207; კიდ-ენით, კვალად ენით, еще словомъ, ვეფხ. 207; კი, იხმარება ბოლოს ლექსთა, ზოგჯერმე აძლევს კნინობითს მნიშვნელობასა, მაგალ. ბაზმა, ბაზმაკი; ტაბლა, ტაბლაკი, გლახა, გლახაკი; ეშმა, ეშმაკი; წიგნი, წიგნაკი.

**კიბე**, ს. აღსავალი, ხარისხი დანდალოვანი, უფროჲ ძელთაგან ქმნილი საფეხურებით, лѣстница, თოკის კიბე, веровочная лѣстница, **კიბე-კიბე**, ხარისხოვანი, ступеньчатый.

**კიბო**, ს. ასთაკივი, ракъ.

**კიბოსთვალი**, ნახე **რაკისთვალი**.

**კიბორჩხალა**, ს. ცხრა ფეხა, კირჩხიბი, круглый ракъ, ნიშანი ზოდიაქოსი, იქ ნახე, ракъ, знакъ зодіака.

**კიდარი**, ს. ვარშამანგი, თავსაბურველი გვირგვინი ძველთა ებრაელთ მღვდელ-მთავართა, кидаръ, клобукъ, იეზეკ. 44 — 18; ისაი. 22 — 17; ზაქარ. 3—5.

**კიდე**, ს. ნაპირი, კიდური; კუთხე; ფსალ. 2 — 8; 18—4; ვეფხ. 74, 426; ზღვისა ან მდინარის პირი, მატ. 13—1; ვეფხ. 1023; край, конецъ, предѣлъ; уголъ; берегъ рѣки и т. п.; ოთხი ხმელთა კიდე, ან ოთხი ცის კიდე, четыре страны свѣта; ვეფხ. 109, 115; რუსუდ. 975; კიდე ქვეყნისა, край земли, ზღვის კიდე, берегъ моря; რომ. 10—16; ვეფხ. 1023; მინდვრის კიდე, окраина поля, **ზედა-კიდე**, лицевая сторона, **ქვენა-კიდე**, нижняя часть, ისაი. 17—16; **კიდის-კიდე**, окраина, **კიდით-კიდე**, отъ края, до края; изъ угла въ уголъ, რუსუდ. 151; ქილ. 504; კიდის კიდემდის, отъ края до края, კიდის კიდე ვიარებოდი, я ходилъ изъ угла въ уголъ, დარეჯ. 2-19; ვიყვნეთ კიდისკიდე, мы были разлучены, ვისრ. 120, ლაშქართა დასწყვიდეს კიდისკიდე, войска истребляли все въ конецъ; დარეჯ. 2—33; კიდისკიდე გული ნუ გიცს; да не бьется у тебя сердце, გა… მოაჩენს მტერსა და მოყვარესა კიდის კიდე; наконецъ вездѣ обнаружитъ врага или друга, ვის… 182; **კიდისკიდობა**, ს. გაცალკევება, ცალკე-ყოფნა, ვეფხ. 1482; разъединеніе, разлученіе.

**კიდე, კიდეგან, განკიდე**, თანდ. მიიღებს ნათესაობითს ბრუნვასა; გარდა, გარეშე, თვინიერ; кромѣ, безъ; კიდეგან, დაიდების თავად ან ბოლოს ბრუნვისა, მაგალ. კიდეგან შეწევნისა ან შეწევნისაგან კიდე, кромѣ помощи; გაუკვირდა მეტად კიდე, чрезвычайно удивился, ვეფხ. 255; ვისთვისკიდე ჰსტიროდა, по комъ онъ слезы проливалъ, ვეფხ. 109, **კიდის კიდობა**, ს. მოშორება, разлука; კიდე, ნ. გაკიდება.

**კიდება**, სხ. вѣшаніе; висѣніе, საფასეს მოხცემს კიდებით, онъ вознаградитъ щедро, ვეფხ. (ვჰკიდებ, -დე), ფ. მ. დავჰკიდებ, ჩამოვჰკიდებ; და… სტვირთავ, ზურგზე საპალნეს დავადებ; вѣшать, повѣсить; навьючить; საუბარსა ვჰკიდებ, ე. ი. დავუწყებ ლაპარაკსა, начать говорить, ვეფხ. 1023; ვჰკიდებ ხელსა, брать, трогать рукою; (ვიკიდებ), ფ. მიჩ. დავიკიდებ, ჩამოვიკიდებ, вѣшать на себя. ვიკიდებ თავზედ, კისერზედ, брать на себя; წურბელას ვიკიდებ, приставить себѣ піявку, (ვუკიდებ), ფ. მიჩ. დავუკიდებ; მოვუკიდებ ცეცხლსა, повѣсить кому что; зажигать, воспламенять, ვუკიდებ ენას, заикаться; ვუკიდებ წურბელას, припускаю, приставляю кому піявку; (ვიკიდები), ფ. ვ. დაკიდებული ვარ, быть повѣшену, (ვეკიდები), ფ. თვ. დამოვეკიდები, ჩამოვეკიდები, დაკიდებული ვარ; ხელს ვავლებ, მოვჰკიდებ; ავენთები; вѣшаться; повиснуть; висѣть; бросать рукою, хвататься; загораться; მტრად მეკიდება, онъ обращается со мною, какъ съ врагомъ, ცეცხლი მეკიდება, у меня душа не на мѣстѣ, ხერხით ვეკიდები, поступаю съ нимъ хитро, წურბელა ეკიდება, піявка пристаетъ, **კიდვა**, (ვჰკიდავ, 3 პ. ჰკიდავს, ან ვჰკიდივარ, ვჰკიდვარ, 2 პ. ჰკიდიხარ, 2 ჰკიდია; უ. ვჰკიდოდი), ფ. უ. დაკიდებულვარ; დამოკიდებულვარ ვისზედმე, ხელ-ქვეშე ვისისამე ვიმყოფები; სამ. ვახტ. 12; ხრონ. 29; იოან. 12—6; висѣть; зависѣть; ეს საქმე იმაზედ ჰკიდია, это (дѣло) зависитъ отъ него; გული, ცნობა და გონება ერთმანერთზედა ჰკიდია, душа, умъ и разумъ зависятъ другъ отъ друга, ვეფხ. 842; ღვინო ეკიდება, вино его забираетъ, (მეკიდია, ან მკიდავს, ხრ. მეკიდა), виситъ на мнѣ; სიბრძ. 117; დაკრ. 18; ზურგზე მკიდია, я несу тягость, ხელზედ მეკიდა, висѣлъ у меня на рукѣ, ლაშქარნი ახლოს გვეკიდნენ, пусть войска слѣдуютъ за нами въ близи, ვეფხ. 421, თუ ხმალი მეკიდოს, ვისრ. 43; если сабля будетъ висѣть на мнѣ, **კიდებული, ნაკიდი**, повѣшенный, навьюченный, ვისრ. 20.

**კიდეგან**, ნ. კიდე.

**კიდეგანი**, ზედ. განაპირებული, განსხვავებული, крайній; удаленный, კიდეგანად დარჩომა, остаться въ сторонѣ, ჩემი გზა კიდეგანია; ე. ი. ჩემი გზა სხვა არის, ვეფხ. 1187; мнѣ предстоитъ иной путь, მთელ-კაცი სნეულის ჭირთაგან კიდეგანი

ვისრ. 155; здоровый человѣкъ неподверженъ болѣзнямъ; **კიდეგანობა**, ს. განკიდურება, განწირულება, крайность; удаленіе, разлука, ვისრ. 22, 83, 119; 155; შენ არ შეგიძლიან მისი კიდეგანობა, ვისრ. 124, 138; ты не можешь удалить его отъ себя; კიდეგან ნუ გამხდი, не удаляй меня.

**კიდეგან ქმნა** (ვიქმ, ვჰქმენ), ზ. მ. განვაყენებ, მოვარიდებ, მოვიშორებ; удалять, отрѣшать, ვისრ. 3. **კიდე-გაძება** (ვაძებ), ზ. მ. გავაგდებ, выгнать, ალბ. 58; ვისრ. 161.

**კიდევ**, ზზ. კვალად, მერმეცა, მეორედ, опять.

**კიდეც**, ზზ. განალამცა, уже; еще, კიდეც იმიტომ, вотъ почему, კიდეც გითხარ, я развѣ не говорилъ тебѣ.

**კიდვა**; ნ. კიდება.

**კიდობანა**, ს. მცენ. ნ. ხაჭაპური.

**კიდობანაკი**, ს. მცირე კალათა, корзинка, გამოსლ. 2—3.

**კიდობანი**, ს. დიდი ზანდუკი ნამცხვართა პურთა შესანახავად ларь, ящикъ для хлѣба, **რჯულის კიდობანი**, ფიცრის კოლოფი საცავი რჯულის ფიცართა, გამოსლ. 25—10; 26—33; ფსალ. 131—8; ებრ. 9—4; кивотъ завѣта, ковчегъ, **კიდობანი**, მოაბა, ქეჯაო, კაცთა შთასასმელი საცარებლად, კუბო, გამოსლ. 2—3; ვეფხ. 575, 619; паланкинъ, носилки; ან გვირგვინი, ჯარგვალი, ძელნი მოჭდობით შეკრულნი სამ ან ოთხკუთხედ; вѣнецъ, рядъ бревенъ въ срубѣ, связь четырехъ бревенъ въ срубкѣ, вѣнчикъ; ნოეს კიდობანი, ноевъ ковчегъ.

**კიდობნაჭი**, ს. მცენ. ნახე ანდრ. ცხოვრ. 8.

**კიდოვნება**, ს. ბალღამი ან ფელღამი, темпераментъ, საბ. ლ.

**კიდონჭი**, ს. შავი ქვა-მაგარი გამოსაცდელად ოქროსა და ვეცხლისა, черный пробный для серебра или золота камень, ქილ. 355.

**კიდული**, ზედ. მაგალ. აქლემი, ე. ი. დატვირთული, навьюченный, **კიდულობა**, ს. დამოკიდებულება, завпсимость, (ვჰ), ზ. უ. დამოკიდებულვარ, зависѣть, მარტ. 2—112.

**კიდური**, ს. ნაპირი, კიდე, край, оконечность, **კიდურ-მდგომარეობა**, ს. უკანასკნელი მდგომარეობა, крайнее положеніе, ლოღ. 90, 91, 108; მარტ. 2—11; **კიდურ-მდგმოება**, ლოღ. обстоятельство, ლოღ. 115.

**კიდურწერილობა**, ს. აკროსტიხი, შაირთა შინა თვითოეულის ტაეპის ასოთაგან შედგენილი ლექსი ან სიტყვა, Акростихъ, краестишіе.

**კივილი**, სხ. ყივილი, წივილი, крикъ, (ვჰკივი, ხრ. არა აქვსა), ზ. უ. ვჰწივი ვჰყვირი, ხმა მაღლა ვიძახი, кричать, **კივლება** (ვა), ზ. მ. ვაყვირებ, заставлять кричать, (ვიკივლებ). ზ. მიჩ. ვიყვირებ, кричать, ვეფხ. 1032; 1036.

**კვირიონი**, ს. მწიფობელა, щуръ, ერის. ლ.

**კითარი** (არაბ.), ს. ხუთ-ძალი საკრავ მსგავსი ჩონგურისა, гитара.

**კითხვა**, სხ. спросъ, спрашиваніе; вопросъ; чтеніе; поклонъ, კოლას. 4—15; კითხვა-მიგება, вопросъ и отвѣтъ, ტიმ. 64; ცოდვის კითხვა, наказаніе за грѣхи, ხმა მაღლა კითხვა, громко читать, (ვჰკითხავ, -ხე; უს. ვჰკითხავდი და ვჰკითხევდი), ზ. მ. მოვჰსთხოვ პასუხს, შევეკითხები; მოვჰკითხავ, გარდავახდევინებ; спрашивать, вопрошать; взыскивать, требовать; გიორგ. მ. სამ. 1; (ვიკითხავ), ზ. მ. ვჰკითხულობ; მოკითხვას შევუთვლი; читать; посылать поклонъ; ვიკითხავ სისხლსა, искать вознагражденія за кровь, ალბ. 165; რუსუდ. 425; (ვუკითხავ), ზ. მიჩ. читать кому; спрашивать, требовать, თუ მეფე არ უკითხავს, если царь не взыщетъ, სამ. ვახტ. 89, 257; მკითხავ, спрашиваешь меня, მკითხა უფალმა, Господь взыскалъ съ меня, დავრ. 9; მიკითხავ ты спрашиваешь меня о моемъ здоровіи, რომ. 10—20; (ვეკითხვები, -ხვი), ზ. თვ. თავს დავსთხოვ, დავეთხოვები; ნებას გამოვსთხოვ; спрашиваться, просить позволенія, ვეთხოვები, გრდავეხდები, взыскиваться, მეკითხება, спрашивается у меня; взыскивается съ меня, დავრ. 33; ვიკითხვი, читаться, **კითხული**, читанный, **ნაკითხი**, ს. სწავლული, ученый.

**კიკვილა**, ს. მფრინველია?

**კიკინები**, ს. გრძელი თმა დახუჭუჭებული, пукли.

**კიკინი**, სხ. თხათა ხმიანობა, блѣяніе, (ვჰკიკინებ), ზ. უ. блѣять.

**კიკლაობა**, ნ. კინკლაობა.

**კიკმელი**, ს. მეხუთე ცა დიასი, юпитеръ (планета).

**კიკიტა**, ს. მფრინველია?

**კიკნა**, ზედ. ციცქნა, პატარა, малый.

**კიკნა** (ვჰკიკნი), ზ. მ. ძვალსა ვჰღრღნი, грызть, глодать кость.

**კიკო**, ს. ტუზი, სათამაშო ქაღალდში: ერთვლიანი, тузъ.

**კილად**, ზზ. მარილის დამატებით, солоновато.

**კილამონი, კილამურა**, ს. მცენ. სისტაბელა, сладкій корень, солодковый папоротникъ, каменный звѣробой, Polipodium vulgare; ბუნ. ლ. **კლდის კილამურა**, стоножникъ, Asplenium, პ. ფ. ლ. ბუნ. ლ.

**კილვა**, სხ. ლანძღვა, ტუქსვა; მასხარათ აგდება; хула, поношеніе; насмѣшка; (ვჰკილავ), ზ. მ. хулить, поносить, осмѣивать; ჩონგ. 141.

**კილი** (ბერძ.), ს. მცირე რამ წუნი, недостатокъ, порокъ, აქედან კილვა.

**კილი**, ს. ხორბლისა ან ბრინჯის ბუდე, шелуха.

**კილიკი**, ს. ლაზლის ფიჩვი ტანის შემაწუხებელი, წმინდა ნინოს ცხოვრ.; 1 ქართლ. 83; полстъ.

**კილიტა**, ს. წვრილი პეტალი, блестка, фольга.

**კილო**, ს. გაჭრილი და ამოხვეული ღილების შესაკრავად; გამოსლ. 26—4; петля для пуговицы. **კილო გალობისა**, ე. ი. მიმოსაქცევი სხვაობა ხმათა; напѣвъ; **კილოხმისა**, тонъ, -მუზიკისა, акордъ, იერემ. 48—32; **კილო თვალისა**, ე. ი. თვალის კუთხე, лузгъ, катокъ у глаза, ქილ. 479; კილო ღილისა, петля для пуговицы, კილოდ მარილს მივსცემ, ზომიერად მარილის მიცემა, положить соли сколько нужно, соразмѣрно, წყლულს კილო დაესხა, рана стала подсыхать, საბ. ლ; კილო ისრისა, რომლითაც მშვილდის საბელს ჩაეგდება, зарубочка въ пяткѣ у стрѣлы, ნ. ჩ. ლ;

**კილოს ალება**, ს. დაწყება, მოყოლა (მაგალ. ტი-რილისა); стать, начать (напр. плакать), იერემ. 48—32; **კილოს დახხმა** (-დავასხამ), ზ. მ. კი-ლოს ამოკუხვევ; კილო დაესხა წყლულთათვის: ვმთელდები, ვრჩები, обметать петлю; заживаетъ (рана), **კილოსდაჩნევა** (კილო დააჩნდა), ზ. უ. заживатъ (рана); კილოს გამოვაბამ სადაოს, ввер-нуть крючекъ въ тяжбу, **კილოვნება**, ს. სა-ზომი მუზიკისა ან სიმღერისა, тактъ, тонъ, ნ. ჩ. ლ; **კილოიანი**, ზედ. петельный; тонный, **კი-ლოკავად**, ზზ. გადავლით, იგავით, мимоходомъ, стороною, ივერია № 1, 87; კილო კავად კერვა, вязать въ тамбуръ.

**კიმანება**, სზ. ჭიხვინი ან კივილი, ржаніе, крикъ, (ვჰკიმანებ, -ნე), ზ. უ. ржать; кричать; ისაი. 10—13.

**კიმელი**, ს. კუფხალი, побѣгъ виноградной кисти, ბუნ. ლ. ნ. მტევანი.

**კიმკიმელი**, ს. ორბიტა ზევსისა ან დიასი, орбита Юпитера, ნ. ცთომილი.

**კინამო** (ბერძნ.), ს. დარიჩინი, ქანდა, корица, ქებ. 4—14; ტიმ. 59, გამოსლ. 30—23; იგავ. 7—17.

**კინაპი**, ნ. კნაპი. [чуть, едва не.

**კინაღამ, კინაღამ**, ზზ. კნინღა, თითქმის, чуть-

**კინენი**, ს. ტარ-მხხვილი შუბი, копье, დარეჯ.

**კინკავა**, ს. მცენარეა?

**კინკილაობა** (ვჰ), ზ. უ. вилять.

**კინკილი**, სხ. ცალფეხით ხტომა, ფეხის კანტური, скаканіе на одной ногѣ, (ვჰკინკილებ), ზ. უ. скакать на одной ногѣ.

**კინკირა**, ნახე წინწილი.

**კინკლაობა**, ს. მცირე ომი, ჩხუბი, схватка, стыч-ка, сшибка, перепалка, перестрѣлка, (ვჰკინ-კლავობ, ვეკინკლავები), ზ. უ. ვეჩხუბები, ვეკრ-ტიმლები; производить схватку, стычку съ не-пріятелемъ, გორგ. 6, 68; 2 ქართლ. 505.

**კინკლოზი**, ს. ცხრილი, სქიმა წელთა აღრიცხვისა, მოქცევთა მზისა და მთვარისა, цикдъ, кругъ, из-вѣстное число лѣтъ, ნ. ქრონიკონი.

**კინკრიჟა, კინკრუჟა, კინკრუხელა**, მცენ. თეთრ-ეკალა; ან კენკრა ღვივისა და მისთანათა, крыжов-никъ; шишка еловая, и т. п.; ნ. ჩ. ლ; ბუნ. ლ.

**კინკრო**, ნ. კინტრო.

**კინკრიხი**, ს. თავის ქალა, თხემი, макушка.

**კინკრუჟა**, მცენ. თეთრეკალა, ნ. კინკრიჟა.

**კინტრი**, ს. პენტელას საწკეპავი, მშვილდის ხატემი, толстый конецъ у палки, которымъ сбиваютъ вату, шерсть.

**კინტო**, ს. დალალი ხილების გამსყიდველი, разно-щикъ фруктовъ, კინტო ყირაზედ ხურმა რკინაზედ, поговорка.

**კინტრო**, ს. ცის სახედავი, რასაც თვალი გადასწვდე-ბა, горизонтъ, небосклонъ, საბ. ლ.

**კინქვა**, ს. მცენარეა, საბ. ლ; ბუნ. ლ. ერის. ლ?

**კინძვა** (ვჰკინძავ), ზ. მ. ავკინძავ, ავლარავ; შევჰკე-რავ წიგნის რვეულთა; сметать, сшить на живую нитку, брошюровать.

**კინწი**, ს. კისერი, шея, затылокъ, **კინწის კრვა** (ვჰკრავ), ზ. მ. კისერში ცემით გავაგდებ, дать ко-му подзатыльника, выгнать вонъ по шеямъ.

**კიოტა**, ს. მფრინ. ცხრამუცელა, малиновка (птиц[а]) ბუნ. ლ. трясогузка, რქლ.

**კიოტიდი**, ს. მფრინ. канукъ, канюкъ, ერის. ლ.

**კიპკიპი**, სზ. ხმიანობა ქორთა, შავარდენთა, გავაზ[თა] და სხ. крикъ ястреба.

**კიპრი**, კვიპრი, მცენ. კვიპაროზი.

**კიპრუჭი**, ს. გოლი, თაფლის პური, сотъ, сотовы[й] медъ.

**კიჟვა** (ვჰ), ზ. ცალს თვალსა ვჰხუჭავ, щурить глаз[ъ]

**კიჟი**, ს. ვიკრეჭკიჟსა, скалить зубы, ერისთ. 2—8

**კიჟინა**, ს. მრავალთ-ხმიანობა ასაგდებად; ან ომშ[ი] კივილი მეომართაგან; освистка, шумъ неодобре-нія; крикъ ура во время сраженія; ხიბრ. 121 კიჟინა დასცეს, освистали, ошикали; бросили[сь] съ крикомъ ура, რუსუდ. 322; **კიჟინება** (ვჰ...) ზ. უ. ვუჩიჩხვირებ, გულზედ მოვიყვან, подразни-вать, потрунивать.

**კირვა**, ნ. ჩაკირვა, ამოკირვა.

**კირთება**, სზ. მონება, უღელი, დაკირთება, иго, раб-ство, (ვჰკირთებ, ზ. მ. ვიმონებ, порабощать, по-корять, (ვეკირთები), ზ. თვ. ვჰსცდილობ დამონე-ბასა; ვაოხრებ, стараться покорить; разорять ერეკლე ძე მეფის თეიმურაზისა კახეთს ეკირთებო-და, Ираклій, сынъ царя Теймураза, старался поработить Кахетію, ვახუშტ.

**კირი** (სომხ.), ს. დამწვარი ქვა და დალეწილი ფქვილ-სავით კედელთ საშენებლად, известь, კირისქვა, известковый камень, დამწვარი კირი; гашеная известь, **კირიანი**, ზედ. извѣстковый.

**კირიელეისონ**, ბერძნ. უფალო შემიწყალე, Госпо-ди помилуй, კირიელეისონი, ს. კრიალოსანი, ს[ა]-ვარდი, ასხმული მძივები სათვალავად, четки.

**კირინი**, ს. შეშაძარღვი, мышцы, мускулъ, ბუნ. ლ.

**კირკაჟი, კირკიტა**, ზედ. მაგარი რამ ძნელად გა-საფცქვნელი, твердое, неудоболупимое как[ъ] напр. бобы; ერისთ. 2 — 74; მკრივი, ჩასხმულ[ი] კაცი; ძვირი; კრიჟანგი, плотный (мужчина); ску-пой, კირკაჟად მოხარშული ლობიო, бобы раз-сыпчато-сваренные, კირკაჟი ბებერი, бодра[я] здоровая старуха.

**კირკინა**, ს. დიდი კიბორჩხალა, гомаръ (ракъ).

**კირკიტა**, მფრინვ. кобецъ, овсянка (птица), ქი[..] 273; ნ. ჩ. ლ; **კირკიტა ხე**, ე. ი. კნაპიხე; საბ. ლ; ბუნ. ლ; **კირკიტა კაკალი**, მაგარი კაკალ[ი] ქვითაც ძლივ გასატეხი, твердый, крѣпкій орѣх[ъ] ნ. კირკაჟი.

**კირნი**, ს. შეშაძარღვი, мускулъ, мышцы.

**კირმანეული** (ბერძნ.) კირ ნიშნავს უფალსა, მანუელ[ი] საკუთარი სახელი, ე. ი. ფული კეისრის მანუელის[ა] ორიშაური, უზალთუნი, რომლიცა ჰჩანს ვახუშტ[ის] ისტორიისაგან გვერდი 166: და შეჰკვეთეს ფოველ[ი]-სა გლეხსა ერთს კომლზედ სამი კირმანაული, რო[მ]-მელარს ექვსი შაური აწინდელი, гривенникъ, дв[а] пятака, სამ. ვახტ. 15; 2 ქართლ. 9; ალექს. მე[.] გუჯარი.

**კირსაგალი**, ს. ქართლ. 2 ტ. 29 გვერდი, ნ. ხ[ა]-გალი.

**კირჩხიბი**, ს. ასთაკვი, კიბო, კარკინო; მჭამელი მ[.] წუკი რკუდ-წოდებული; წისქვილის ლითონი საპყრობი რკინა; ნიშანი ზოდიაქოსი, რომელი[..]

ივნისს მიითვალავს მზესა; гомаръ, морской ракъ; ракъ (болѣзнь); ракъ (знакъ зодіака); кожулина, желѣзная втулка въ исподнемъ жерновѣ.
**კირწი**, ს. ნ. კინწი; რუსუდ. 470; კირწიკორწი, ს. კისერზედ გადაბრუნება; кувыркъ, кувырканье.
**კირწულვა**, ნ. მოკირწულვა.
**კისაკი**, ს. ფულის ქისა, киссетъ, 1 ქართლ. 257.
**კისერი**, ს. ქედი, უკანა კერძო ყელისა, კინწი, шея, выя; зарѣзъ, часть шеи и горла въ мясѣ; ჩემს კისერზედ იყოს, пусть это будетъ на моей шеѣ; კისრის მოტეხა, сломать шею, **კისერ-მოტეხილი**, проклятый, ქილ. 565; დავრ. 123; კისერ-ხმალ-კიდებული, повинная голова, 2 ქართ. 53; 92.
**კისკასი**, ზედ. მსწრაფელი, მარჯვე, ცქვიტი, проворный, расторопный, живой, 1 ქართლ. 124; კისკასად, ზზ. ცქვიტად, проворно, ვეფხ. 1390, რუსუდ. 479, **კისკასობა** (ვჰ), ზ. უ. ვმარდობ, მარდად ვიქცევი, проворничать.
**კისკისი**, ნ. კასკასი, ყარამ. 172.
**კისრება, კისრვა** (ვიკისრებ, -რე; ვიკისრავ, -რე), ზ. მ. კისერზედ ან თავზედ ავიღებ, брать что на себя, გორგ. 72; ერისთ. 2—100; (ვაკისრებ, -რე), ზ. მ. თავზედ მოვახვევ, навязать кому что; **კისრვინება** (ვა), ზ. მ. заставить взять на себя, **კისრულობა**, სს. თავზედ-აღება, взятіе чего на свою отвѣтственность, (ვჰკისრულობ), ზ. მ. брать на свою отвѣтственность, ერის. 2—100.
**კისტისკურა**, ზ. კისერში ცემა, подзатыльникъ.
**კიტრავაშლი**, ს. ვაშლია ერთგვარი, ბაქრ. 181, прим.
**კიტრანა**, ს. მცენ. дерябка, ზუნ. ლ.
**კიტრი**, ს. მცენ. огурецъ, ვეფხ. 780.
**კიუტა**, ნ. კიოტა.
**კიფი**, ს. მცენ. კანაფი, конопля.
**კიშტი**, ს. კალათა, кошница, корзинка, იერემ. 24—1, 2.
**კიჩური**, ს. ქიშური, виноградъ кругловатый.
**კიცვი**, ს. კვიცი ცხენისა ან ვირისა, მუტრუკი, жеребенокъ, ნ. კვიცი.
**კიცხება, კიცხევა**, სზ. руготня, насмѣшка.
**კიცხვა**, სს. руготня, руганіе; поношеніе; насмѣшка, **კიცხვითი**, ზედ. поносительный, ругательный; (ვჰკიცხავ), ზ. მ. ავიგდებ, დავჰხცინებ, გავჰკილავ, ругать, поносить; осмѣивать, насмѣхаться, (ვეკიცხვი, -ცხები), ზ. თვ. დავჰხცინებ, გავჰკილავ, ругаться, насмѣхаться, (მეკიცხვების), ზ. მიჩ. დამცინის, трунить надо мною, смѣется на меня, გეკიცხოს, будетъ смѣяться надъ тобою, ისოზირაქ. 13—7; ქართლ. 2—217; ვისრ. 124; [127.
**კიჭი**, ს. ვიკრეჯ კიჭსა, скалить зубы.
**კლა** (ვჰკლი, ვჰკალ), ზ. მ. ვკლავ, მოვაკვდინებ, убивать.
**კლავი**, ნ. მკლავი; **კლავწიწილა**, ს. მცენ. ყოლინჯანი, калганъ (раст.); პ. ფ. ლ.
**კლაკვნა** (ვჰკლაკვნი, -ნე). ზ. მ. მოვჰხრი, მოვჰკაკვავ, гнуть, изгибать; (ვიკვლაკვნები, -ნე), ზ. ვ. მოვიხრები, მიმოხვრით ვალ გველსავით ან მდინარეთ, изгибаться, извиваться, გველი იკვლაკვნება, змѣя извивается.

**კლანჭი**, ს. ჭანგი ოთხფეხთა, когти, საბ ლ; ზუნ. ლ.
**კლარჯვა** (ვჰ), ზ. მ. დავხლართავ, დავხვანჯავ, დავქსაქსავ, спутывать, перепутывать, ქილ. 364.
**კლარჯული**, ყურძენია, ბაქრ. 229.
**კლდაევა**, ს. **თოფია**, ружье, ბაქრ. 166.
**კლდე**, ს. მთა ან გორა მრთლად ქვისა, каменная гора, скала; სახენი კლდისანი არიან: **ცინი**, ფრიად მაღალი ალმა-ამართული; **ხალი** და **ქორბაფი**, ვრცელი და მაღალი ნიამორთაგანცა ძნიად სავალი; **თირი**, რბილი და ადვილად გასათლელი, **კონცხი**, **რკონცხი** ან **აკარა**, ზღვაში წარზიდული კლდე; **ჭეო**, კლდე ფიქალიანი; **გოზი**, ქვითკირის მსგავსი; **კბოდე**, ზღვისა ან მდინარის პირის კლდე; ჩაუვალი და ფლატი, **ზრაგი**, ზღვათა შინა დაფარული კლდე, სავნებელი ხომალდთა; აგრეთვე კლდეთა მაღალთა ითქმის: **კარკატოვანი**, **პიტაო**, **ფრიალო**; ვეფხ. 148; **კლდის-კარი**, **კლდე-კარი**, проходъ въ горахъ, **კლდის-ძარღვი**, рудныя прожилки, жила, слой, **კლდის-ყური**, одна сторона горы, **კლდიანი**, **კლდოვანი**, ზედ. скалистый, დარეჯ. 2—9; რუსუდ. 338; **კლდოვანება**, ს. მთიანობა, гористость, скалистость, **კლდის-თევზა**, ს. пискарь, **კლდის-დუმა**, очитокъ, молодило (раст.); პ. ფ. ლ; ზუნ. ლ; **კლდის ბალახი**, ს. მცენ. ростокъ, вѣтвь, ლათ. germen, ზუნ. ლ; **კლდის-ვაშლი**, ს. მცენ. უკვდავა, морозъ (раст.), ერის. ლ; semper vivum major, პ. ფ; **კლდის-ქონჩორა**, ს. მცენ. сухостебельникъ, ფრანც. Adiante; პ. ფ. **კლდის-ჯოჯო**, ს. ящерица, саламандра, პ. ფ. **კლდის-კილამურა**, ს. მცენ. папоротникъ, стоножникъ, Asplenium.
**კლდის მერხე**, მცენ?
**კლება**, სს. умаленіе, сбавка; -მთოვარისა, ущербъ луны, (ვაკლებ, ვუკლებ, ხრ. ვაკელ, მყ. ვაკლო), ზ. მ. მივუხვამ, მოვაკლებ; შევამცირებ, დავანაკლულებ, დავაკნინებ, лишать; умалять, сбавлять; ვუკლებ ფასსა, сбавить цѣну, ვაკლებ პატივსა, лишать почестей, ქილ. 360; (ვიკლებ), ზ. მიჩ. დავიკლებ, მოვიკლებ; შევიმცირებ, დავინაკლულებ; лишаль себя; убывать, уменьшаться; რუსუდ. 593; ალექს. 70; მთოვარემ იკლო, луна убыла, იკლებდა ბარკალსა, онъ хромалъ, დაბად. 32—31; ვიკლებ სიმხნესა, терять мужество, დარეჯ. 143; ხოფელმან არ იკლო თავისი ბეგარა, природа не лишилась своей дани (убилъ), ვისრ. 8; გუჯ. 26; მეფის ძემან ირაკლიმ იკლო რამე, царевичъ Ираклій былъ недоволенъ чѣмъ то; ქართლ. 109, 133, 204; (მაკლს, მაკლია, მაკლდება, ხრ. მკლებია), ზ. ნაცვ. არა სრულად მაქვს; მაკლდება, недостаетъ мнѣ, я лишенъ; ფული მაკლია, недостаетъ у меня денегъ, ვეფხ. 8; ვახტ. სამ. შეხვალი; 1 ქართლ. 400; ეგღა გაკლია, этого еще недостаетъ тебѣ; გულს მაკლია, я недоволенъ, დღე მაკლდება, дни мои убываютъ, ერისთ. 2—5; ჭკუა აკლს ან აკლია, недостаетъ у него ума, მარტ. 1—24; ყურთ მაკლია, худо слышу; თვალთ-მაკლია, худо вижу, (ვაკლდები, ვუკლდები ან ვაკლავარ, ვაკლივარ); ზ. ვღ. მოვაკლდები; შევჰკნინდები; недоставать; небывать, не-

посѣщать; манкировать; быть лишену, მათ. 19—20; ვისრ. 118; მარტ. 1—188; რუსუდ. 274; ვაკლდები სწავლასა, -ლოცვასა, отставать отъ ученія, отъ молитвы; небывать на ученіи, молитвы; **კლებულობა** (ვჰკლებულობ), ზ. უ. ვიკლებ, уменьшаться, умаляться; недоставать; лишаться; **კლებინება** (ვა), ზ. მ. შევამცირებინებ, заставить уменьшить.

**კლება**, სხ. грабежъ; (ვიკლებ), ზ. მ. ავიკლებ, ავიფორიაქებ, ვსცარცვავ, грабить.

**კლემაქსი** (ბერძ.), ს. კიბე, წიგნი იოანე სინნელისა; лѣствица, книга Іоанна Синаита.

**კლერტვა**, ნ. მოკლერტვა.

**კლერტი**, ს. მცენ. бороноволокъ, оржанецъ, ერის. ლ.

**კლერტი**, ს. ხმელი ღერი ფიჩხისა ან გაკრეფულის მტევნისა; сухія вѣтви, хворостъ; ისა. 9—18; 37—27; ოსე 10—4; პირის უგემურობა, печистота на языкѣ; **კლერტიანი**, ზედ. имѣющій стебельки, სამზ. 36.

**კლეტა** (ვჰკლეტ, -ლიტი), ზ. მ. დავჰკეტ კლიტთა, замыкать.

**კლვა**, სზ. убиваніе; убійство; (ვჰკლავ, უსრ. ვჰკლავდი, ან ვჰკლევდი, სრ. ვჰკალ), ზ. მ. მოვაკვდინებ, მოვკლავ; დავჰკლავ ცხვარსა და სხ. убивать, умерщвлять, заколоть, зарѣзать; ვეფხ. 40; გამოს. 20—13; მწუხარება ჰკლავს, печаль убиваетъ; (ვიკლავ თავსა), убиваюсь, მკლავს წყურვილი, томитъ жажда, შენი სიყვარული მკლევდეს, ვეფხ. 132, любовь къ тебѣ будетъ мучить меня; (ვეკვლინები), თავს მოვაკვლევინებ, отдавать жизнь кому на жертву, გულს მიკლავს, огорчаетъ; მიკლავს წყურვილსა, утоляетъ жажду, ჩონგ. 123; რად მიკლავ თავსა, зачѣмъ убиваешь меня, ანტ. 6—10, (ვიკლვი, ვიკალი), ზ. ვ. მოვიკვდინები, убиваться, **კლვადი**, ზედ. დასაკლავი; მოსაკლავი, подлежащій смерти, закланію; კლული, მიმ. კერპთა კლული, принесенный въ жертву идоламъ, საქმ. 21—25.

**კლთოლვა** (ვჰკლთი, სრ. -თოლი), ზ. უ. ვჰდუღ, кипѣть, бить ключемъ; საბ. ლ; ნ. ჩ. ლ

**კლიმატი** (ბერძნ.), ს. ჰავა, климатъ.

**კლიტე**, (სპარს. ქლიდ; ლათინ. clavis) ს. საკეტი, მოქლონი, замокъ, ვეფხ. 1395; ზოგიერის ადგილს ნიშნავს გასაღებსა, ключь, ვეფხ. 455; მათ. 16—19; მიგცნე შენ კლიტენი სასუფეველისა, и дамъ тебѣ ключи царства небеснаго, ზოგჯერ-მე ნიშნავს: დასაკეტი რამ, ურდული, запоръ, იონა. 2—7; კლიტებითა და მოქლონებითა, запорами и затворами, ბარუქ. 6—17.

**კლო**, ს. 1 ქართლ. 334, 1 შენიშნვა?

**კმა**, ზედ. გულსავსე, შეჯერებული; საკმაო, სამყოფი, довольный; достаточный; **კმასაყოფელი**, ზედ. достаточный, იობ. 9—31; ტიმ. 58; 1 ქართ. 330, **კმავება**, **კმაობა**, სხ. კმაყოფილება, სავსება, достаточность; довольство; კავშ. 229; ვაკმავებ, ზ. მ. ვაკმარებ, კმასაყოფილად გავუხდი; расходовать бережно, чтобы достало; (ვიკმაკებ), ზ. მ. ვიკმარებ, ვიმყოფინებ, стараться бережно расходовать, чтобъ достало, ქილ. 89, 150; მარტ. 84 (1); (ვეკმავები), ზ. თვ. ვეყოფი, **ვეკმარებ**... ставать, хватать, მარტ. 2—189; კმა-არს... მოკლ. **კმარა**, კმარის ან კმარ-ვარ; ზ. უ. д... точно, довольно (есть); ვეფხ. 17; 1090; ... სამ. ვახტ. 127; კმაროდა, კმაროდის, дово... было, **კმარება**, **კმარვება** (ვა), ზ. მ. ვაკ... ვიკმარებ, ვეკმარები), ნ. კმავება; ვეფხ. 146... რიან. 105; **კმარება** (ვაკმარებ), ზ. მ. აღვ... ლებ, შევასრულებ, исполнить, совершить.

**კმაყოფა** (-ვჰყოფ, -ვჰყავ), ზ. მ. გულსავსე ვჰ... შევაჯერებ; довольствовать; удовлетворять, ... გეყავნ, довольствуйтесь; ლუკ. 3—14; (კმავე... -ვეყავ), быть достаточнымъ, ლუკ. 14—28; ... მეყავნ, довольно, достаточно для меня, **კმა**... **ფილი**, მიმ. გულ-სავსე, შეჯერებული, доволь... **კმაყოფილება**, ს. გულსრულობა, შეჯერება ... ლისა, довольство, удовлетвореніе, (ვაკმაყო... ლებ), удовлетворять.

**კმაზვა** (ვჰ), ზ. მ. დავარჩევ, დავჰკმაზავ; მოვრ... перебирать, очищать; убирать, снаряжа... -ცხენსა, сѣдлать лошадь, ნახე კაზმა, კაზმვა. ...

**კმარა**, **კმარება** (ვა), ზ. მ. ნ. კმა.

**კმევა**, სხ. куреніе, (ვაკმევ, -მიე), ზ. მ. დავაკომლ... სუნნელს საკმეველსა, დავაყრჩოლებ, курить, ... дить; (ვუკმევ), ზ. მიჩ. დავუკმევ საკმეველსა, ... дить, (ვჰკმი, უ. ვჰკმიდი, სრ. არა აქვს; ვეკმევი, -მ... ზ უ. ვჰბოლავ, ვჰყრჩი, куриться, дымѣть, ვისრ. ... 53; ვეფხ. 327; რუსუდ. 363; ლუკ. 1—9.

**კმევა** (ვიკმევ, ვიკმიე), ზ. მ. ვიმყოფინებ, ვიკმარ... стараться бережно расходовать, чтобы ... стало, დარეჯ. 96; ლ.

**კმინვა** (ვჰკმინავ, -ნე), ზ. უ. ლომთა თვის: მცირ... ვლმუვი, о львахъ: мычать, საბ. ლ.

**კმოლვა** (ვჰკმოლავ, ვიკმოლავ), ზ. უ. კომლს ა... შვებ, дымѣть, აბდრ. 48, ფსალ. 103—32.

**კნავილი**, სხ. мяуканіе, (ვკნავი), ზ. უ. კატათაგ... ვჰსჩხავი, мяукать.

**კნაპვა** (ვჰკნაპავ), ზ. მ. ვსრეს, ვსვრემ, размина... რუსულ. ქ. ლ.

**კნაპვა** (ვჰ), ზ. მ. ძვალს გამოვხვრი, глодать кос...

**კნაპი**, ს. მცენ. ნ. კირკიტა, ყამბრი, ბუნ. ლ.

**კნატუნი**, **-ნება** (ვა), ზ. მ. ვჰკვნეტ, грызть, лома... зубами.

**კნაჭვა** (ვჰ), ზ. მ. ვსჭუჭყნი, ვჰსჭყლეტ, мять.

**კნეინა** (რუსული), ს. თავადი შვილის ცოლი, кн... гиня, **კნეინობა**, ს. თავადი შვილის ცოლობ... ანტ 2—4.

**კნინი**, ზედ. მცირე; შეურაცხი; малый; маловажный, ничтожный: ისა. 23—8; 2 სჯული 25—15; **კნინღა**, ზზ. კინაღამ, ძლივს, თითქმის едва не, чуть-чуть, почти; ერისთ. 39; **კნინება** (ვა), ზ. მ. ვამცირებ, умалять; уничижать, (ვჰკნინდები), ზ. ვდ. ვმცირდები, умаляться; унижаться, (მეკნინება), ზ. მ. მეცოტავება, считаю для себя ничтожнымъ, ქილ. 183, **კნინობა**, ს. სიმცირე, მცირობა, малость, ничтожность; **კნინობითი**, ზედ. მცირეობითი, уменьшительный.

**კნიზობა**, ს. სიტყვით კბენა ან მაწყინარობა, язвить словами, საბ. ლ; დამცირება, შეურაცხება, униженіе, 1 ქართლ. 24.

**კნოტი**, **კნუტი**, მრავ. კნუტები, ს. კატის შვილი, котенокъ.
**კობალა**, ს. მსხვილი ტილო, ქათანი, холстъ.
**კობალი**, ნახე კომბალი; დარეჯ. 55.
**კობრი**, ს. გოჭა თევზი, сазанъ (рыба); ზუნ. ლ.
**კობჩხა**, ს. მცენ. ნ. ყვავის ფრჩხილა.
**კობლვა**, ზ. ბაზთაგან ჭანგის შეკუმშვა, сжимать когти, საბ. ლ.
**კოდა** (ვჰკოდ, -დე), **კოდვა** (ვჰკოდავ), ზ. მ. დავსჭრი; დავჰკოდავ, გავჰკვენწლავ; დავასაჭურისებ, წყვილს გამოვასხამ; წისქვილის ქვებს გამოვჰპირავ; рубить, рѣзать; ранить; холостить; насѣкать жерновы; **-შეშას**, рубить дрова; (ვიკოდები, -დე), ზ. ვ. დავიჭრები, быть ранену, გულს მიკოდს, язвитъ мнѣ сердце.
**კოდაკი**, საწყაო თალარის ნახევარი, мѣра въ $5^3/_4$ ф.; საბ. ლ.
**კოდანა**, ს. მცენ. ამშნალი, куколъ, ერის. ლ.
**კოდალა**, ს. მფრინვ. ხეკოდა, дятелъ, ნ. ჩ. ლ.
**კოდალაფი**, ს. ქილ. 247; ნ. კოდალა.
**კოდი**, ს. წონა 10 ლიტრისა ან ორი ფუთი და ერთი მეოთხედი; საწყაო კოდი არის ერთი კასრი ან 8 ჩანახი, გინა მოდა; კოდის ნახევარი არის ფოხალი, ქილაკი და მათხირი; ფოხალის ნახევარი არს გუში; გუშის ნახევარი თალარი ან ცაგარი; центнеръ, вѣсъ или посуда въ 2 пуда съ четвертью, რუსუდ. 812; საბ. ლ; კოდის-პური, ს. პურის გამოსაღები კომლზედ ორიკოდი, хлѣбная подать въ въ пользу царя съ дома $4^1/_2$ пуд. დასტულ. 56; სამ. ვახტ. 162, 170; ალექს. 179.
**კოდილა**, ს. ჭედილა ხვასტანგი, холощенный скотъ.
**კოდილობა**, ს. დაკოდილობა, рана, ქილ. 211.
**კოდრიენა**, ს. მცენ. ხოხბის მკერდა, ятрышникъ.
**კოდობა**, ს. მაგალ. სპილო კოდობით ჩანთქამს საჭმელსა, слонъ пудами ѣстъ пищу; მროვ. 31.
**კოდრანტი** (ლათ.), ს. მწვლილი, ფულის ნაოთხალი, полушка, მატთ. 5—26; მარკ. 12—42.
**კოდრიენა**, ს. მცენ. ხორხის მკერდა, ятрышникъ.
**კოვზა**, **კოვზისპირა**, ს. მცენ. ложечная трава, ложечникъ, ზუნ. ლ.
**კოვზი**, ს. მცირე ციცხვი მეტალისა გინა ხისა, სახმარი დასახხმელად ან საჭმელად წვნიანთა; ложка, ვეფხ. 1582; ჩაის კოვზი, чайная ложка, გულის კოვზი, ложка, конецъ грудной кости.
**კოვზი**, ს. თევზთ-საჭერი მცირე ბადე, рыболовный сакъ.
**კოზაკი**, ს. აქლემის შვილი, верблюженокъ.
**კოზირობა** (ვჰ), კოზირს ჩამოვალ; козырять.
**კოზიმიტი**, ს. მომცრო ფარდა, небольшая занавѣсь, ნ. ფარდა.
**კოთხო**, ს. тыква, корка которой употребляется вмѣсто посуды, ბაქრ. 178; ან წონა 10 გირვანქისა, мѣра 10 фунт. Кавк. Кал. 1887 წ. გვ. 63.
**კოთხუჯი**, ს. ეგირი, მცენ. иръ.
**კოინდარი**, ს. მცენ. райграсъ англійскій, ერის. ლ.
**კოკა**, ს. წყლის საზიდი ლაგვინი თიხისა ან მეტალისა; საწყაო 12 თუნგისა; კოკა ადგილობით მეტნაკლები იყო, ერთს ადგილს იწონიდა რვას ლიტრას, მეორეს ათსა, მესამის თორმეტსა, მეოთხეს თექვსმეტსა, სამ. მეფ. ვახტ. 120, კოკის ნახევარ არის **დორა** ან **ჭარიკი**, დორის ნახევარი არს **ჩაფი** ან **გვერდი**; გვერდის ნახევარი არის **დოქი**; большой кувшинъ для воды; мѣра жидкости 60 бут.; 30 бут. или $1^1/_2$ пуд. Кавк. Кал. 1887 стр. 63.
**კოკბური**, ს. გაუშლელი ვარდი, нераспустившаяся роза. ქილ. 588.
**კოკინი**, **კოკინება** (ვჰკოკინებ), ზ. უ. ვჰყროყინებ, ვჰგოკინებ, ревѣть (объ ослахъ).
**კოკობზიკა**, შემოკლ. კოპწია, ს. გარდამატებით კეკლუცობის მიმდევი, кокетка, щеголиха.
**კოკობა**, ს. თევზია, საბ. ლ, ერის. ლ?
**კოკობი**, ს. გაუშლელი ყვავილი, почка цвѣтовъ, ვეფხ. 131.
**კოკომჟავა**, ს. პატარა მჟაუნა, сорочій щавель.
**კოკონა**, ს. პატარა იხვი, уточка; нырецъ.
**კოკორი**, **კოკური**, ს. კვირტი, კოკობი, ხეთა რტოზედ გამოსხმული გაუშლელი ფურცელი, почка на деревѣ, ზუნ. 89.
**კოკოშა**, ს. ოშმე, კვახის გოგრისაგან შექმნილი სასმისი, чаша изъ тыквы.
**კოკოჩანა**, ნ. დედა ენა 80, вѣтви зеленѣющія.
**კოკოცება** (სომხ). ს. ქვითინი, გოდებით ტირილი, рыданіе.
**კოკური წვიმა**, ს. შხაპი შხუპიანი წვიმა, проливной дождь, კოკურად ასხამს წვიმა, дождь ливмя льетъ; ნ. კოკორი.
**კოლაუზი**, ს. ეტიკი, გზის მცოდნე, проводникъ.
**კოლბოხი**, ს. მიწის მსგავსი ქვა ჟანგის გამწმენდელი, თოფის საფერავი, наждакъ.
**კოლვირდი**, ს. ნაზუქი პური, сдобный хлѣбъ.
**კოლვიზა**, ს. დიდი მარხულობა, строгій постъ, წმიდათა ცხ.
**კოლინბური**, ს. ნ. **ჩიტბატონა**; **კოლინდარი**, ნ. **კოინდარი**.
**კოლინდარის ბალახი**, ნ. კოინდარი.
**კოლინჯანი**, ს. ბალახის ძირი, калганъ, ზუნ. ლ.
**კოლინჯი**, ს. ნაწლევი უპეს ქვეით; ან სენი მისი, ободочная кишка; рѣзь въ кишкахъ, ზუნ. ლ; პ. ფ. ლ.
**კოლიო** (ბერძნ.), ს. მგბარი ხორბალი ან ბრინჯი თაფლით და შაქრით ზავებული, წანდილი, коливо, кутья.
**კოლლურიო** (ბერძნ.), ს. საოლავი, სამკურნალო წასასხმელი თვალისა, коллурій, глазная примочка.
**კოლოტი**, ს. საცკბილე ტიკი ზროხისა, бурдюкъ, мѣхъ.
**კოლოფი**, ს. მცირე ყუთი, шкатулка, სამღვთო წერილში: კალათა, кошница, ქეჯაო, მოაბა, რუსუდ. 754, паланкинъ, портшезъ, ბურნუთის კოლოფი, табакерка, ჭკუვის კოლოფი, глупецъ, дуракъ.
**კოლოჭურა**, ს. აყირო გოგრა ყელიანი, მწარე კვახი, горлянка, кубышка, ერისთ. ლ.
**კოლტი**, ს. ჯოგი აქლემთა ან ღორთა, табунъ, стадо; -ღორთა, стадо свиней, მარკ. 8—51; -მგელთა, стадо воловъ, წყობილსიტ; -აქლემთა, стадо верблюдъ, ისაი. 60—6.

**კომანდირი,** ს. ფრანც. უფროსი, თავი მხედართა, командиръ.
**კომბალი,** ს. თავმრგვალი ჯოხი, ჩომახი, ჩომახტუ-რი, дубина, палка.
**კომბოსტო,** ს. მცენარე, капуста.
**კომენდანტი,** ს. ციხის თავი, комендантъ.
**კომენტარი,** ს. განმარტება, ახსნა, коментарій, толкованіе, ქილ. 589.
**კომეტი, კომიტი,** ს. კუდიანი ვარსკვლავი, комета.
**კომლება** (ვა), ზ. მ. დავაკომლებ, დავაყრჩობ, надымить, ქიმ. 12.
**კომლი, კომლობა, კომლიანი,** ნახე კვამლი.
**კომლეული,** ს. ერთი კომლი სახლობა, სახლეული, дымъ, семья, дворъ, **კომლობა,** იგივე კომ-ლეული; семья крестьянская, дымъ; **კომლობა, კომლიანობა,** дымность.
**კომპასი,** ს. ყიბლანა, компасъ.
**კომსი,** ს. გრაფი, графъ, საბ. ლ.
**კომში,** ს. ბია ბალისა, айва.
**კონა,** ს. ერთად შეკრული ყვავილი, მოლი ან ფიჩხი, пукъ, пучекъ, букетъ, связка, ვარდის კონა, букетъ розъ, ვეფხ. 89; **კონა-კონა,** пуками, связками, ბუნ. კ; კონა თივისა, вязка сѣна.
**კონდაკი** (ბერძნ.), ს. იბაკო; ან წირვის წიგნი; სააღაპო წიგნი; кондакъ, гимны; служебникъ; синодикъ; поминальная книжка.
**კონდახი** (ბერძნ.) თოფის ლულის ჩასასმელი ამოჭრილი ხე, прикладъ, ложа у ружья; курокъ, ბაქრ. 166.
**კონება** (ვეკონები), ზ. თვ. გულზედ დავეკვრი, დავეკონები, მოვეხვევი, прильнуть, бросаться въ объятія, რუსუდ. 899; ერისთ. 41; ანტონ. 17.
**კონვილი,** ს. წყობ. 220.
**კონი,** ს. ორაგულთ-სანადირო ფაცერი, მდინარეზედ გაბმული, რომელშიაც ჩადგმიან პირ-შექცეულსა გორდებსა, პირ-შექცეულს გოდორი; кузовъ для ловли лососъ; გუჯ. 23.
**კონი, კონოსი** (ლათ.) ს. ორთავე თვალთა მხედველობა ერთად შეკრული, конусъ, соединенія глазныхъ лучей, საბ. ლ.
**კონიო,** ს. მცენ. შროშანა, ველური ზამბახი, მათოთი, болиголовъ, ბუნ. ლ.
**კონკა ბებრისა,** მცენ. вероника ივანე ბატ. ლ.
**კონკება** (ვაკონკებ), ზ. მ. ძველს დავაკერებ, დავაკონკებ, чинить старую одежду.
**კონკი,** ს. ბებკი, ბებკული, ძველი ფარატინი ცუდად დაკერებული, ветошь.
**კონკილა,** ს. ურმის თავს შესადგმელი ბოძვინტი, коза, тормазъ; подставка подъ одноколку.
**კონსული, -სულობა** (ლათ.), ს. ამორჩეულნი თავნი რომის რესპუბლიკისა; აწ ნიშნავს მოხელესა წარგზავნილსა სხვას სახელმწიფოში შესაწევნელად და დასაფარველად ვაჭართა თვისთა ქვეყნისა, консулъ.
**კონტორა,** ს. სამწერლო, контора.
**კონქი,** ს. კამარა, თაღი, сводъ, ტიმ. 154; ან ტაშტი, тазъ, საბ. ლ.
**კონქილა** (ბერძნ.), ს. მოწითლო საღებავი, червлень (краска).
**კონქუთი,** ს. კეცი, ბაკანი, раковина.

**კონჩო,** ს. ჭამპალი შეშა, гнилыя дрова, ბუნ. ლ.
**კონჩოლი,** ს. პურის წვენი, ძაღლაპურა; моченый въ водѣ хлѣбъ; ბუნ. ლ; საბ. ლ.
**კონცხი, კუნცხი,** ს. კლდის აკარა, კლდე წარზიდული ზღვაში, мысъ, 1 მეფეთ. 14—4.
**კონძოლი,** ს. დალალი თმისა, коса волосъ, მსაჯ. 16—13.
**კონწოლი,** ს. მტევანი, кисть виноградная, ბუნ. ლ.
**კოპალი,** ს. ფშავთა კერპი, божество у Пшавовъ.
**კოპანო** (ლათინურ.), ს. ნავის ერთგვარი, судно.
**კოპარი,** ს. ნაწები, связь, ხადლესასწაულო 18 ხუცესთ. 3 გალობა; კავშ. 93.
**კოპე,** ს. გოგრა; ან ამისი საწდე ღვინისა; порода тыквы; посуда изъ этой тыквы для черпанія вина; ковшъ, ბაქრ. 170, 179.
**კოპეშია,** ს. გოგრა მკვახე. ხაპი, тыква, ერისთ. ლ.
**კოპი** (სომხ.), ს. მოუქნელი თასმა; ბურცი, ბებერა, сыромятный ремень; прыщикъ, волдырь.
**კოპი,** ს. თასაკრავის გრძელი და წვრილი ბალიში, круглая и длинная подушка, служащая для поддержанія головнаго убора.
**კოპია, -პიო** (ლათ.), ს. წერილის პირი, копія.
**კოპიზური,** ს. ვაშლის ერთგვარი, ბაქრ. 181, прим.
**კოპინო,** ს. ნავის ერთგვარი, паузокъ, судно.
**კოპიტი,** ს. შავად გათლილი ხე და სხ. вчернѣ обдѣланное дерево.
**კოპიტი,** ს. მცენ. იფნი, ясень, ერისთ. ლ.
**კოპიჭი, -ჭნარი,** ს. გაყინული მიწა, мерзлая земля, საბ. ლ. ქილ. 435.
**კოპტონი;** ს. წეწონი, თესლეულთ ჩენჩო ზეთის გამოხდის შემდგომა, избойна, выжимки, остатки послѣ выжимки растительнаго масла; ნ. ჩ. ლ. რუსულ-ქართ.
**კოპწია,** ს. კოკობზიკა, გარდამატებით კეკლუცობის მიმდევი, щеголиха; кокетка.
**კორაფი,** ს. მცენ. ბოკვი, осокорь, ბუნ. ლ.
**კორბანი** (არაბ.), ს. შესაწირავი ან სამღვდელო ხაზინე, корванъ, жертва; церковное казнохранилище; მატ. 27—6, მარკ. 7—11; ან ნიჭი, მადლი, даръ, 1 ქართლ. 273.
**კორდი,** ს. უხნავი და უმუშავო მინდორი აბალახებული; лугъ, ისაი. 3—6, 7—21, ოსე. 10—4; ვეფხ. 1512; მწვანე კორდი, зеленый лугъ, კორდის მონაკვეთი, ე. ი. ბელტი, дернъ.
**კორესპონდენტ,** ს. кореспондентъ.
**კორთი,** ს. ჩონგ. 33.
**კორიანტელი,** ს. სქელი კვამლი ან მტვერი; მუშაკთა თავპირზედ მტვერის გარდადება; გაშავება ფრიადის შიშით, მწუხარებით ან სირცხვილით; густой дымъ или пыль; чернота на лицѣ отъ пыли, страха или стыда.
**კორილა,** ს. მცენ?
**კორკიმელი,** ს. დამასხი, финикъ, ერისთ. ლ.
**კორკოდილო** (ბერძ.), ს. ხვითქი, крокодилъ, ქილ. 282.
**კორკოტანა,** ს. ბალბა, მოლოქი, проскурнякъ.
**კორკოტი,** ს. ჴარისა, გიშრაფეთი, წანდილი, толченная пшеница, сваренная на молокѣ, каша, სიბრ. 95; სამზ. 46. [ная.
**კორნატი,** ს. ზროხის ვეგი ან კოჭი, бабка играль-

**კორომი**, ს. შუა მდინარეზედ ჯგუფად მდგარნი ხენი, перелѣсокъ, поросникъ.

**კოროსი**, ს. საწყაო ათი მოდისა, мѣра 10 гарнцевъ, რიცხ. 11—31.

**კორტნა** (ვჰკორტნი), ზ. მ. ვსწიწკნი, ნისკარტით ვიგლეჯ ბუმბულსა; დავჰკვეჭნი, დავჰკოდავ ძელსა; щипать, рвать клювомъ перья; дѣлать насѣчку, насѣкать, нарубать; ქილ. 604; თხა კორტნის ბუჩქის ფოთლებსა, коза щиплетъ листья, სამართებელი კორტნის, бритва деретъ, სიბრ. 92, (ვიკორტნები), ზ. ვ. ვიწიწკნები, ვიგლიჯები; უზდელად ვხუმრობ, ვებღლარძუნები, щипаться; гомозиться, возиться съ кѣмъ.

**კორჩიოტა**, ნ. ქორჩიოტა.

**კორჩხი**, ს. კავიანი ხე ხორცის საკიდი, крючья для вѣшанія мяса.

**კორძი**, ს. ჯირკველი, ხორცმეტი, наростъ, мозоль.

**კორძიანი**, ზედ. ჯირკვლიანი, наростный.

**კორწიალობა** (სომხ.), ს. колебаніе, (ვჰკორწიალობ), ზ. უ. კირწი-კორწით გადავბრუნდები, დავტრიალდები, кувыркаться, перевертываться черезъ голову; гомозиться.

**კორწიალი**, валькость, -ვლით, кубаремъ, -ლობა, валькость.

**კოსმოლოგია** (ბერძნ.), ს. საზოგადოდ ცნობა **სოფლიოსა**, космологія, ლოღ. 12. 35; მეტაფ. 90.

**კოტა**, ს. გურულად ღერი, стебель, ბაქრ. 182.

**კოტა, კოტე**, ს. ხმლის ხეტარი, ვადა, ან ქარქაშის ბოლო, ефесъ, шпажная рукоятка; оконечность поженъ, ვეფხ. 605, 1381; უღლის რიკი, шкворень у ярма, საბ. ლ. ლახვარი ტარ-კოტა, копье не длинное съ рукояткою.

**კოტვა** (ვჰკოტავ, -ტე), ზ. უ. ვჰტოკავ, ვტორტმანებ, ვჰცანცარებ, дрыгать, ерзать, шевелиться, не сидѣть на одномъ мѣстѣ.

**კოტვილი**, ნახე ჩანახი; ეზეკ. 45—14.

**კოტიზი**, ს. ბუზანკალი, врухъ, ბუნ. ლ.

**კოტიზობა** (ვჰკოტიზობ), ზ. უ. ვჰკოტავ, ვჰტოკავ, дрыгать шевелиться, საბ. ლ.

**კოტიტა**, ს. რომელსაც ხელფეხის მოძრაობა არა აქვს, лишенный употребленія рукъ и ногъ, კაცია 10.

**კოტიტება** (ვა), ზ. მ. საკერებელს დავაკერებ, класть заплатку.

**კოტიტობა** (ვჰ), ზ. უ. ვჰკოჭლობ, ковылять.

**კოტორი**, ს. კურდღლის ბაჭია, зайчикъ, ბუნ. ლ.

**კოტორი** (სომხ.), ს. პურის ნატეხი, ломоть хлѣба, укрюхъ, 3 მეფ. 11—17, ანდრ. 85.

**კოტოში**, ს. რქა სისხლის გამოსაშვები, рожокъ кровопускальный.

**კოტოხი**, ს. იმერულად: ქილა, горшокъ, სამზ. 86.

**კოტრანი**, ს. პირშუშხა, катранъ, რ. ქ. ლ.

**კოტრი**, ს. ვალდატეხილი, კუტრი, банкротъ.

**კოტრიალობა** (ვჰ), ზ. უ. ვბრუნავ ქვეშაგებში, вертѣться въ постели, ჩონგ. 44.

**კოფა**, ს. მატუკი, მცენ. собачій омегъ, серха, ბუნ. ლ.

**კოფო**, ს. ურემთა, მარხილთა და მისთანათა ჭალებზედ შემოსაცმელი დანდალი, кряква, прислонъ, подлокотникъ, კაცია 90.

**კოფ-ფრჩხილოვანი** (ხელი), ს. ხუცურის ასოებით ჩართული ხელი, письмо вязью (церковное).

**კოღო**, ს. ქინქლა, ბურნაკი, комаръ.

**კოში**, ს. თასი ხისა ან გოგრისა, საბ. ლ. чаша деревянная или изъ тыквы.

**კოშკი** (სპარს), ს. გოდოლი, არა ვრცელი და მაღალი ციხე, გაცალკევებული ბურჯი, ს. башня, ვეფხ. 515, 513; 327, **კოშკებიანი**, ზედ. башенный.

**კოშტი** (სომხ.), ს. მკვრივი რამე, ვითარ კოშტი სანთელი, კვერცხულის ნატეხი და მისთანანი, твердое тѣло.

**კოჩივარდა**, ს. მცენ. ბუნ. კ. 192, ნ. ფოჩივარდა.

**კოცება, კოცნა** (ვაკოცებ, -ცე; ვჰკოცნი, -ნე), ს. ვუამბორებ, цѣловать, поцѣловать, (ვიკოცნები), ზ. ვ. цѣловаться, ვეფხ. 1555; **ნაკოცი**, поцѣлованный; мѣсто поцѣлуя, ვისრ. 10; **კოცნინება** (ვა), ზ. მ. ვაამბორებინებ, заставить поцѣловать, 2 ქართლ. 525; ანტ. 4—33; მაკოცნინებ, ты позволишь мнѣ поцѣловать тебя.

**კოცონი**, ს. შეშის ზვინი დაგროვებული, костеръ, куча дровъ.

**კოწამახი, კოწახი**, ს. კაწახი, მეტად მჟავე, очень кислый.

**კოწახური**, ს. კვაწაროხი, барбарисъ, დასტ. 57.

**კოწეული**, ს. ითქმ. კოწლად კოწეული, ხუჭუჭი, кудрявый, ქილ. 202.

**კოწიწი**, ს. თიხის ჭურჭელთ საწებავი კავშირი, спайка, мастика, составъ для паянія посуды, **კოწიწება** (ვა), ზ. მ. შევაკავშირებ, შევსძერწავ; დავაკოწიწებ, паять, склеивать; ескоплять; (ვჰკოწიწდები), ზ. ვდ. შევსძერწდები, спаиваться, склеиваться.

**კოწიხო**, ს. მცენ. მათოთი, შხამა, болиголовъ (раст.).

**კოწოლი**, მრავლ. კოწლები, ს. კეწერი, გინა ფოჩი თმის ნაწნავისა და მისთანათა, შავთ 49; отпрыскъ, побѣгъ дерева: конецъ косы, შავთ. 49, ისაი. 3—3.

**კოჭა**, ს. ჯანჯაფილი, ზარდაჩო, имбирь.

**კოჭა**, ს. ბუქნა, присядка.

**კოჭაკი**, ს. კართა, ზანდუკთა და მისთანათა მიკრული რგვალი რკინა, რომელზედაც გარდაებმის რაზა და დაედება კლიტე, пробой.

**კოჭატი**, მაგ. ნიჩბისა, ნ. 3—8 ანტონ.

**კოჭაობა** (ვჰ), ნ. კოჭი.

**კოჭვა** (ვჰკოჭავ, -ჭე), ზ. მ. ვბუქნავ, ჩაბუქნვით ვროკავ, танцовать въ присядку, შევკრავ ბარგსა, перевязывать обозъ, საბ. ლ.

**კოჭი** (სომხ.), ს. სათამაშო კორწნატი, ვეგი, პოლოტი; ან ფეხის ჩონჩხი; გოჯი; альчикъ, бабка; глезна, лодыжка; кисть, плюска ноги, лодыжка; ზოგჯ. თეძოსთავი, лодыжка, щиколотокъ берцовыхъ костей, ბუნ. ლ; საქმ. 3—9; ნ. შაქი, ალჩუ, თოხანი; თაფი, ჭუტი; **კოჭაობა** (ვჰკოჭაობ, სრ. არა აქვს; ვიკოჭავებ, -ვე), ზ. მ. კოჭს ვთამაშობ, играть въ бабки; кататься какъ сыръ въ маслѣ, ფულში კოჭაობს, у него гибель денегъ, რუსუდ. 434; 30; **კოჭიანი**, ზედ. лодыжечный, лодыжный.

**კოჭი**, ს. მოხელი, მცირე ძელი გათლილი სართულ-

თა ზედა გასადები, конь, верхній брусъ на кровлѣ, რუს. ქარ. ლაქ. ნ. конь.

**კოჭი**, მცენ. горохъ-кошачій, ბუნ. ლ.

**კოჭიგური**, ს. თავის ნაპარსი ბალანი, сбритые волосы, საბ. ლ; ბუნ. ლ.

**კოჭიმელი**, ს. მზის ორბიტა, орбита солнечная, ნ. ცთომილი.

**კოჭლი** (არაბ.), ს. მკელობელი, ფეხდაშავებული, ისაი. 35—6; ვეფხ. 1546; хромой, კოჭლი-ჩაუხა, хромой чортъ; **კოჭლობა**, ს. მკელობა, хромота, (ვჰკოჭლობ, ვიკოჭლებ, -ჭლე), ზ. უ. ვმკელობ, хромать.

**კოჭობა**, ს. მფრინველია ან ბალახი, ბუნ. ლ.

**კოჭობი**, ს. მცირე ქოთანი, რძის შესადედებელი, горшечекъ, ვისრ. 160.

**კოჭუპრია**, ს. საკმეველის მსგავსი, მასტაკი; мастика.

**კოხი**, ს. მაგარი ქვა, რომლისაც ნამტვრევებს ჩაუსხმენ სალეწავსა კევრსა, дикій и твердый камень, коего обломки вставляются въ молотильную доску; ქილ. 40; ან სეტყვა, градъ, ნ. ჩ. ლ. სეტყვა.

**კოხტა, კოხტა-პრუწი**, ს. თავის მომწონი, კოკობზიკა; чванный щеголь; **კოხტაურად**, ზზ. თავმომწონად, щегольски, **კოხტაობა**, ს. თავის მომწონობა, щегольство, чванство.

**კოხტა**, ს. მოკლე გადასაცმელი კაბის ზევით წელამდინ გურიაში, ბუნ. კარ. 241, верхняя одежда у Гурійцевъ.

**კოხუნჯი**, ს. იმერულად ქალამანი, лапти, 2 ქართლ. 196; 209, **კოხუნჯიანი**, ზედ. კოხუნჯ-ჩაცმული, ქალამნიანი, одѣтый въ лапти.

**კრავატი** (ოსმალ.), ს. ფეხებიანი სარეცელი, სკამ-ლოგინი; кроватъ.

**კრავი**, ს, ჩჩვილი ბატკანი, агнецъ, -ღვთისა, агнецъ Божій, ისაი. 16—6; იოან. 21—16; ფსალ. 113—4, 5; **კრავის-საკვნეტელა, კრავისულა**, ს. მცენ? **კრავისკუდა**, მცენ. რაჭულად, ромашка вонючая; **კრავისყურა**, ნ. მჟაუნა.

**კრაზანა**, ს. მწერი, шмель садовый, ერის. ლ.

**კრაზანა**, ს. მცენ. звѣробой (раст.), ბუნ. ლ.

**კრამიტი** (ბერძნ.), ს. კეცისა გინა თიხის ლორფინი სართულის სახურავი, черепица.

**კრაჭუნი კბილისა**, ს. ღრჭენა კბილთა, скрежетъ зубовъ, **კრაჭუნება** (ვა), ზ. უ. ვიღრჭენ კბილთა, скрежетать зубами.

**კრება**, სს. შეკრება, მოგროვება; შეკრებულება მრავალთა ერთად; собираніе: сборъ, сборище; **მსოფლიო კრება**, ესენი არიან შვიდნი მილებულნი, რომელთა მიერ დამტკიცა მართლ-მადიდებელი სარწმუნოება; Вселенскій соборъ, **ადგილობითი კრება**, არს რაჟამს ერთის რომლისამე თემისა ეპისკოპოზნი და სხვანი სამღვდელონი შეჰკრებიან საეკკლესიოთა თვის საქმეთა, помѣстный соборъ, კრება ერისა, сборище народа, сходка, საქმ. 24—13; ხორცთ-კრება, заговѣнье, ტიმოთ. (ვჰკრებ, სრ. ვჰკრიბე), ზ. მ. მოვაგროვებ, შევჰკრებ, собирать, -ხილსა, собирать плоды, ნახე კრეფა; ვიკრებ თავსა, ე. ი. მოვგროვდები, собираться, საშ. მოს. 40; (ვუკრებ მიზეზსა), ზ. მიჩ. მიზეზს ვუგონებ, обвинять кого, საშ. მოსეს. 29;

**კრებული**, ს. შეკრებილება, ყრილობა, собраніе, сборъ, сборище; сходка; საქმ. 15—4, 21; 19—40; მატ. 5—22; კრებულად უხმობენ აგრეთვე ხომლსა ვარსკვლავთასა, რომელარს პლიადი, созвѣздіе плеяды, **კრებული ეკკლესიისა**, ე. ი. სამღვდელონი ერთისა რომლისამე ეკკლესიისა; причетъ церковный, და კრებული ერთა გარემე მოგადგნენ შენ, сонмъ народовъ станетъ вокругъ тебя, ფსალმ. 7—7; განუტევა კრებული იგი, онъ распустилъ собраніе, კრებული წმინდათა, собраніе святыхъ; **კრებული**, მიმ. მაგროვებული, собранный, ტიმ. 16; **კრებულება**, ს. შეკრებილება, собраніе, сборище, сходка, საზოგადო კრებულება, общее собраніе, ქილ. 275.

**კრემი**, ს. აქაფებული რძე. кремъ, ბაგრ. ბატ. 86.

**კრემოტარტარი**, (ლათინ.), ს. ხაშურის მჟავე მარილი, кремортартаръ.

**კრესლო**, ს. სავარძელი, кресло.

**კრეტსაბმელი**, ს. კარის ფარდა, занавѣсъ, завѣса, მატ. 27—51; გამოსლ. 26—31.

**კრეფა**, სს. მოგროვება, მოკრეფა, собираніе, (ვჰკრეფ, -რიფე), ზ. მ. ვაგროვებ, მოვაგროვებ, მოვაქუჩებ; მოვჰკრეფ ხილსა; собирать; подбирать; рвать плоды; -ყურძენსა, собирать виноградъ, ვჰკრეფ ლაშქარსა, набирать войско, დარეჯ. 2 — 110; -კარსა, затворить двери, ვჰკრეფ ორთქლსა, собирать пары, (ვიკრეფ ფეხსა), ზ. მიჩ. წავალ წამოვალთ, расходиться; გულზედ ხელს ვიკრეთ, скрестить руки на груди, ვიკრეფ ჭკუას, собраться съ умомъ, (ვუკრეფ მიზეზსა), искать поводъ, причину, 2 სჯული 22—17; (ვიკრიფები), ზ. მ. მოვიკრიფები ან მოვგროვდები, собираться, **კრეფილი, ნაკრეფი**, მიმ собранный, **მკრეფელი**, ს. собиратель, -კარისა, затворяющій дверь, მოურავ. 81; **საკრეფი**, ზედ. что нужно собирать.

**კრეჭა** (ვჰკრეჭ, -რიჭე), ზ. მ. ვჰკვეც, მაკრატლით ვჰსჭრი, стричь, (ვიკრეჭ თმასა, ვიკრიჭები), ზ. ვ. ვიკვეც, ვიკვეცები, стричься.

**კრეჭა** (ვიკრეჭ კბილებსა, ვიკრიჭები), ზ. უ. უშვერად ვიცინი ან ავიგდებ, скалить зубы, смѣяться.

**კრეჭია**, ს. зубоскалъ.

**კრეხა**, სს. грабежъ, (ვჰკრეხ, -რიხე), ზ. მ. ვსძარცვავ, ვიკლებ, грабить.

**კრვა, კრუა**, სს. ცემა, გალახვა; დახლა, დარტყმა, біеніе; ударъ, კრვა ხლმისა, битва на сабляхъ, (ვჰკრავ, ვჰკარ, 3 პ. ჰკრა), ზ. მ. მივარტყამ, მივახლი; დავარტყამ, დავახლი; წავსჯგვლემ, წავჰკრავ: бить, ударять; поражать; толкать; ვჰკრავ წიხლსა, ударить ногою, лягнуть, პანღურსა ვჰკრავ, дать кому пинокъ, вытолкать, ვჰკრავ თოფსა, ისარსა, поразить кого выстрѣломъ изъ ружья, поражать стрѣлою, ვჰკრავ ქუსლსა, დეზსა, пришпорить, ვჰკრავ ხმალსა, ударить саблею, ჰკრა კედელსა, ударилъ объ стѣну, ვჰკრავ ზარსა, ударить въ колоколъ, звонить; ტიმოთ. 26; ვჰკრავ (ჰკრა) ბუკსა, затрубить въ трубу, бить въ набатъ; რუსუდ. 531; ვჰკრავ თვალსა, ე. ი. დავინახავ; თვალს მოვჰკრავ; თვალით დავნახავ; усмотрѣть; сглазить; თვალი მკრა, онъ сглазилъ меня, ვჰ-

ხულთა ლხენა, отрада души, ვეფხ. 17; ფსალ. 105—30; ლხენა ნადირობითა, тѣшиться охотою, (ვალხენ, -ხინე); ზ. მ. შვებას ან ლხენას მივსცემ, შევაქცევ, ვახარებ, утѣшать, радовать, тѣшить, веселить; ვეფხ. 834; -განვსწმენდ მაგალ. ზვარაკსა, очищать (жертву), იეზეკ. 43—22; პირმოთნეობით ვიქცევი, потворствовать, ლევიტ. 19—15; მალხენ, радуешь меня, სიბრძ. 95; ვეფხ. 948; (ვილხენ, -ლხინე; ვილხინებ, -ნე), ზ. მიჩ. ვიშვებ, ვიხარებ, утѣшаться; тѣшиться, забавляться, веселиться, (მილხენ, მილხინე), ზ. მიჩ. აღმიმსუბუქებ ჭირსა, მომარჩენ სნეულობისაგან; облегчаешь мнѣ печаль, грусть; вылѣчиваешь меня; ლუკ. 18—14; იოან. 16—22; ილხინ-ფრიადნეს, веселились до сыта, 2 ქართლ. 419; მილხინე ჩვენ ცოდვათა ჩვენთაგან, и очисти насъ отъ грѣховъ нашихъ, ფსალ. 77—38; (ვულხენ, -ხინე), ზ. მიჩ. შვებას ან ნუგეშს მივსცემ ვისმე, შევუმსუბუქებ ჭირსა, მოვარჩენ სნეულსა, подавать кому отраду, облегченіе въ болѣзни, въ грусти; утѣшить, облегчить; ღმერთმან ულხინოს ცოდვათა მათთა, Богъ да проститъ грѣхи ихъ, ფსალ. 64—3; 78—9; (ველხინები, -ნე), ზ. თვ. შვება ან ლხენა მიეცემი, утѣшаться, облегчаться, ქილ. 688; (მელხინება, -ნა), ზ. მიჩ. получаю облегченіе, **ლხინი**, ს. შვება, ნუგეში, განცხრომა; პურობა, წვეულობა, ნადიმობა, утѣха, отрада, веселіе, удовольствіе, забава; пиръ, пиршество, ვეფხ. 13, 18, 106; ესთერ. 2—18; **ლხინობა**, სს. განცხრომა, შექცევა ლხინში, пированіе; увеселеніе, забава, (ვლხინობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. განვსცხრები, შევექცევი, пировать; веселиться, забавляться.

**ლხობა**, სს. таяніе, (ვალხობ, -ხე), ზ. მ. გავალხობ გაყინულსა, оттаивать, (ვლხვები, -ვი), ზ. ვდ. დავდნები; таять; изнывать.

## მ.

**მ**, არის უხმო ასო ქართულის ანბანისა, წოდებული მან, რიცხვში დანიშნავს ორმოცსა და ფულის ანგარისში ნიშნითურთ მ̃ ორმოცს თუმანსა; წვრილს ფულის ანგარისში ორბისტსა; ქარაგმიანნი ლექსნი, რომელნიც იწყებიან ამ ასოითა არიან: მ̃რ, მიერ; მღ̃დლი, მღვდელი, და ძველებურად: მფჱ, მეუფე. ასოსა მ ჰქონან ზედ-დადებულნი ზმნათანი: მი, მიმო, მიმოდა, მო; მაგალ: მიმაქვს, მომაქვს, მიმომაქვს, მიმოდამაქვს, მიმოდავაბნევ და სხ. ზმნანი, განვითარებულნი ზედ-ნადებითა მი ან მო არა აქვთ განსხვავებული რამე მნიშნველობა, გარდა ამისსა, რომელ **მი** დაიდების მესამესა პირთანა, გარნა მო პირველისა და მეორესა თანა, მაგალ: მოცემა ჩემდა, მოცემა შენდა, მიცემა მისდა; კვალად მოტევება, მორთმევა ჩემდა ან შენდა, მიტევება, მირთმევა მისდა და სხ; ან განირჩევიან ზმნის ზედითა: აქ მოზიდვა, იქ მიზიდვა; მოწვევა აქა, მიწვევა იქა: ესევე იგულისხმე თანდებულთა თვის: მიმართ და მომართ: მაგალ: ჩემდა მომართ, შენდა მომართ, მისდა მიმართ ანუ მოკვეცილად: ჩემდომო, შენდამო, მისდამი; მი იხმარების მეორესაცა პირსა შინა, მაგალ: შენდამი, მიცემა, მიტევება შენდა და სხ. მდაბურს ლაპარაკში, მეტადრე იმერეთში ზედ-დადებულსა მო ჰსცვლიან მე, მაგ. მოვიდა, ამბობენ მევიდა; მოიტანა ამბობენ, მეიტანა; მოილო და სხ. ამ **მა** ზედ მოიტანა, მაიტანა, მოილო, მაილო და სხ. ზოგჯერმე ასო **მ** დაერთვის სიტყვასა რომელიც განიმეორების: მაგალ: არე-მარე; ახლომახლო, კიტრი-მიტრი; წილი მილი; ხილი-მილი; ხურდა მურდა და სხ; მ, დაერთვის თავად სახელთა და არ განასხვავებს მნიშნველობასა მათსა, მაგალ: მზითევი, ზითევი; სხალი, მსხალი; ტევანი, მტევანი, ღუდელი, მღვდელი; ძეხვი, მძეხვი; წნილი, მწნილი; კვრივი, მკვრივი; ეზრი, მეზრი; რგვალი, მრგვალი; სუბუქი. მსუბუქი; სხვილი, მსხვილი; შვენიერი, მშვენიერი; შემდგომ სიტყვებში მ სრულიად არ არის საჭირო; ტრედი, მტრედი; შველი, მშველი; ცხვარი, მცხვარი და სხ. რომელთამე ლექსთა თავად მ განასხვავებს ლექსის მნიშნველობასა: მაგალ: დაბალი, რაოდენობით მცირე; გარნა მდაბალი, გულით მშვიდი, არა ზვავი; დარი, თანასწორე და მდარე, ნაკლული, ცუდი.

**მა**, კნინ. მაგ. მაგან, იქ ნახე; **მა**, კნინ. მაშა, მაშა, სადამე, а что, что же; მა რასა ვიქ, что же мнѣ дѣлать, ერისთ. 168; ანტ. 6—15.

**მაარსი, -სებელი**, ს. არსების მომცემი, არსებად მომყვანი, осуществитель, კაც. 100; 1 ქართლ. 337.

**მაამებელი**, ს. მასიამოვნებელი, угождатель.

**მაარმებელი**, ს. არ მასიამოვნებელი, досадитель.

**მაახლი**, ს. მხლებელი, თანგამძღოლი, сопровождатель, 2 მარტ. 38.

**მაბადია**, სრ. მებადე, ნ. ბადება.

**მაბედნიერებელი**, ს. კეთილის მყოფელი, благодѣтель.

**მაბეზღარი**, ს. შემასმენელი, обвинитель.

**მაბზაკუნა**, ს. მფრინ. трясогузка-желтобрюшка.

**მაბნეველი**, ს. დამბნევი, გამბნევი, кто разбрасываетъ или соритъ деньги.

**მაბოლოვებელი** (მარცვალი), ზედ. ბოლოს მჯდომარი, окончательный (слогъ), დაბოლოვება, დამაბოლოვებელი.

**მაბჟალია**, ს. მცენ. რძიანა, რძიარძია, молочай, малаканка.

**მაბრა**, ს. მცენარეა, ერის. ლ.

**მაბრალებელი**, ს. შემასმენელი, обвинитель, იუდ. 1—16; გალატ. 5—26.

**მაბუდარი**, მიმ. ბუდის მქონე სადმე, гнѣздившійся.

**მაგ**, ნ. მაგან.

**მაგალითი** (არაბ.), ს. ანდაზა, примѣръ, მაგალითად, напримѣръ, **მაგალითობა**, ს. примѣръ, ვისრ. 37, 45.

**მაგან**, კნინ. მაგ, მრავლ. მაგენი, ნაცვლად ჩვენ. ნაც. ეს, ეგე, этотъ.

**მაგარ**, ზზ. მაგრამ, но, მაგარ ეს არის, въ томъ то и дѣло.

**მაგარი**, ზედ. მტკიცე, მყარი, ძნელად გასატეხი, მკვრივი, крѣпкій, твердый, მაგარი ქვა, твердый камень, ვეფხ. 5; მაგარი სასმელები, крѣпкіе напитки, მაგარი ციხე, сильная крѣпость, твердыня, მაგარი კლდე, неприступная скала, 1 ქართლ. 405, მაგრად მოხარშული კვერცხი, яйцо сваренное въ крутую, თავი მაგრად დაიჭირე, будь твердъ.

**მაგდებელი**, ს. გამგდები, изгнатель.

**მაგდენი, მაგთენი**, ზედ. მაგოთნი, столькій, такой числомъ, счетомъ, დავრ. 98; მაგდენი სწავლული არ არის, онъ не столько ученъ. მაგოთნი ხანი, столько времени.

**მაგვვარად**, ზზ. такъ, такимъ образомъ.

**მაგიდა**, ს. ტაბლა, მაღალი სუფრა ფეხით, столъ.

**მაგიერი**, ზედ. ან ს. მოადგილე, მონაცვლე ან ნაცვალი; замѣняющій; намѣстникъ, преемникъ; რწმუნებული მოსაქმე, ვექილი, повѣренный; მაგიერის გარდახდა, заплатить, вознаградить, გთხოვთ ჩემ მაგიერად თავი დაუკრათ, прошу поклониться отъ меня, **მაგიერობა**, ს. მოადგილეობა, ნაცვლობა, замѣняемость.

**მაგინებელი**, ს. ავად მახსენებელი, მლანძღველი, ругатель, поноситель.

**მაგისი**, ზედ. ამისი, его, რუსულ. 631; მაგისთანა, ზედ. такой, მაგის მეტი, ზედ. ამისმეტი, кромѣ этого.

**მაგისტრი, მაგისტროსი**, ს. თავი, უფროსი რომელთამე სამხედროთა ან სასულიეროთა ორდენთა, ძმობათა; ხარისხი სწავლულთა საშუალ კანდიდატისა და დოკტორობისა, магистръ, სიბრ. 134.

**მაგნეზია**, ს. მიწა მსუქანა თეთრი, магнезія.

**მაგნიტი**, ს. რკინის გვარი მეტალი, რომელიც მიიზიდავს რკინასა. магнитъ, შავთ. 18, **მაგნიტოვანი**, ზედ. მაგნიტის მქონებელი, магнитный, 1 ქართლ. 269; ქილ. 345, მაგნიტებრი, ზედ. магниту подобный.

**მაგოდენი**, ზედ. მაგზოდენ. такой величины.

**მაგოლი**, ს. თივის ზვინული ან მირეული ან ზვინი копно сѣна, საბ. ლ; ნ. ჩ. ლ.

**მაგნოლია** (ფრანც) მცენარე, магнолія.

**მაგრა, მაგრად**, ზზ. მტკიცედ, ძლიერად, крѣпко, твердо, მაგრა ჯდას ცხენზე, онъ твердо сидитъ на лошади, ძალიან მაგრა, крѣпко на крѣпко.

**მაგრება**, სს. укрѣпленіе, (ვა), ზ. მ. ვამტკიცებ, სიმაგრეს, სიმტკიცეს ვაძლევ: განვაძლიერებ, განვამტკიცებ, дѣлать твердымъ, крѣпкимъ; укрѣплять; усиливать, -ქალაქსა, укрѣпить городъ, (ვი), ზ. მ. გავუძლებ, выдержать, устоять; -გულსა, крѣпиться, придавать себѣ бодрость; -თავსა, бодриться; удерживать себя; ზუბ. კ. 76; ვიმაგრებ წელსა, собраться съ силой, (ვუ), ზ. მ. ვუმტკიცებ, განვუძლიერებ, укрѣпить для кого либо, -ციხეს, укрѣпляю чью крѣпость, -გულსა, ободрять кого; ზურგს მიმაგრებს, онъ поддерживаетъ меня силой, (ვმაგრდები, -დი), ზ. ვდ. მტკიცე შევიქმნები. ვმტკიცდები, ვმყარდები; განვძლიერდები, ძალას მოვიცემ, твердѣть; укрѣпляться; усиливаться, (ვუმაგრდები, -დი), ზ. ვდ. ვუძლიერდები, ძალას მოვიკრებ რომ ვინმე წინააღვუდგე, стараться противу стоять кому, ციხეში მიმაგრდება, онъ укрѣпляется въ крѣпости противу меня, ქილ. 676; გული უმაგრდა, онъ былъ воодушевленъ, ვეფხ. 87; გემაგრები, я усиливаюсь противу васъ; გემაგრდების, онъ усиливается противу васъ, ვეფხ. 1582.

**მაგრილობელი**, ს. ხე ჩრდილის მომცემი, тѣнистое дерево, ნ. ჩ. ლ. ნ. ბორონანი; ива палестинская.

**მაგრობა**, ს. სიმაგრე, укрѣпленіе, крѣпость, (ვმაგრობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვძლიერდები, სიმაგრეს მოვილებ, крѣпиться, 2 ქართლ. 497.

**მაგრობელი**, ს. კრუხი კვერცხზედ მჯდომი, насѣдка.

**მაგოდენა**, ზედ. მდაბ. მაგოდენა, такой величины.

**მაგულოვნებელი**, ზედ. გულად მქონებელი რისიმე განზრახვისა, намѣревающійся, ვეფხ. 279.

**მად, მადა**, მდაბ. მანდა, тамъ.

**მადა**, ს. იშტა, საჭმელის ნდომა, аппетитъ, მადის გახსნა, возбудить аппетитъ, სუსტი მადა, слабый аппетитъ, მადაზედა ვარ, კაცია 49; у меня возбужденъ аппетитъ.

**მადალოში**, ს. მცენარეა? **მადაური**, ნ. **მანდაური**.

**მადანი** (არაბ.), ს. ლითონის ქანი, рудникъ, მადნის მიწა, рудныя мѣста, მადნის წყალი, минеральный источникъ, ზუბ. ლ.

**მადარმარჯი**, ს. წმინდა ტილო, батистъ, ნ. ჩ. ლ.

**მადაური პური**, ს. პური ფართო და განიერი, сайка, ქილ. 513.

**მადე**, ს. სკა, რომელშიაც ჩასხმენ შინაურთა ფუტკართა და დაუტევებენ ველზედ მოსანადირებლად გარეულთა, улей, куда сажаютъ пчелъ, чтобы приманить другихъ.

**მადიბადი**, ს. ალიზის მომქმელი, кирпичникъ, საბ. ლ.

**მადიდებელი**, ს. მაქებელი, ქების შემსხმელი, славящій, მართლ-მადიდებელი, православный.

**მადინებელი**, ს. **წარმომადინებელი**, истощающій; проливающій; ქილ. 694; გუჯ. 20.

**მადინებელი, ცრემლისა**, проливающій слезы.

**მადლ-გარდამხდარი**, ზედ. დანიშნული, обрученный.

**მადლი**, ს. ნიჭი, მალი ბუნებითი; ნიჭი, გულის-ყური, გულის ხმიერება; რომ. 1—5; 1 კორ. 15—10; სახიერება; კეთილობა; დალოცვილობა; მოწყალებით მიხედვა, სიყვარული; დაბად. 33—3; გამოს. 3—21; საქმ. 7—46; შვენიერება, შნო, ფსალ. 44—2; იგავ. 4—9; ხათრიება, ქველის მოქმედება, კეთილი საქმე, ზირაქ. 7—36; ვისრ. 36; დავრ. 109; დარეჯ. 102; 1 ქართლ. 142, დამადლება, მაგიერის გარდახდა, ვეფხ. 630; მდაბ. ბარაქა, უხვება, სავსება; благодать; даръ, благословеніе; счастіе; дарованіе, способность; милость, любовь; красота, прелесть; благодѣяніе; благодареніе, благодарность; въ просторѣчіи: обиліе, довольство; ამ ხატის მადლმა, клянусь (благодатью этого) образа, საბ. ვახტ. 10; ღვთის მადლ-

მა, клянусь благодатью Бога; ради Бога; მადლი ღვთისა, благодать Божья, რომლისაგან მოვიღეთ მადლი და მოციქულობა, черезъ котораго мы получили благодать и апостольство, რომ. 1—5; და ჰპოვა იოსებ მადლი წინაშე უფლისა თვისისა, и снискалъ Іосифъ благоволеніе своего Господа, დაბად. 39—4; მადლი უბძანა, благодарилъ, რუსუდ. 563; მადლს გარდავიხდი, благодарить; помолвить; მადლი ღმერთსა, благодареніе Богу, მადლისა ან მადლობის გამოცხადება (გამოვუცხადებ), ზ. მ. მადლობას გარდავუხდი, благодарить, ხელში მადლი აქვს, онъ способенъ, მადლის პყრობა (ვიპყრობ, ვიპყარ), ნ. მადლის გარდახდა, благодарить, ლუკ. 17—9; მადლია, ცოდოა, богоугодно, грѣшно, **მადლი** (ვმადლი, ვუმადლი, ვუმადლე), ზ. მ. ვმადლობ, благодарить, მადლი, **მადლება** (ვამადლებ, -დლე); ზ. მ. ვაყვედრი კეთილსა, упрекать благодѣяніемъ, მიმადლებ, მიმადლი, благодаришь меня, **მადლიანი**, ზედ. მადლის ან ნიჭის მქონებელი, კეთილი, სახიერი, ქველის მომქმედი; благодатный, способный, добрый, добродѣтельный, благочестивый; -დედაკაცი, добродѣтельная женщина, კაცია. 16, 95; **მადლობა**, სხ. **მადლიერობა**, благодарность, მადლობა ღმერთსა, слава Богу, 1 ტიმ. 2—1; მადლობას გარდვიხდი, отблагодарить; (ვმადლობ), ზ. მ მადლობელი ვარ, ვემადლიერები, благодарить, 1 კორ. 1—4; ეფეს. 5—20; **მადლობელი**, ზედ. благодарный; **მადლი**, მაგალ. მადლის გარდახდა, სხ. მადლობის შეწირვა; ნიშნობა, დანიშნვა ქალ-ვაჟისა საქორწილოდ, благодареніе; сговоръ, помолвка, მოურავ. ხიგ. 9; დავნიშნავ ქალვაჟს საქორწილოდ; **მადლიერი**, **მადრიელი**, ზედ. სიკეთის მახსოვარი მადლობით, ან გულხავსე; благодарный; довольный; ვეფხ. 384; **მადლიერობა**, **მადრიელობა**, ს. გამოცხადება მადლობისა, благодарность, ვეფხ. 143; ხამ. ხომს. 181; (ვჰმადლიერობ, ხრ. არა აქვს), ზ. მ. благодарить, ზაქარ. 4—10, ვემადლიერები, остаюсь благодарнымъ.

**მადრასა** (არაბ.), ს. სასულიერო სასწავლებელი მაჰმადიანთა, высшее духовное училище у магометанъ, 1 ქართლ. 307.

**მადური**, ნ. მანდარი, მანდაური.

**მაეგობა**, ს. ბაასი, პაექრობა, ვარჯიში, გამოძიება მეცნიერებისა საუბრითა ან წერილით, диспутъ; диссертація; ნ. ჩ. ლ. (ვჰ); каламбуритъ.

**მაედანი**, ნახე მეიდანი ან მოედანი, ვეფხ. 355.

**მაელვარებელი**, ზედ. ელვარების გამომცემი, რუსუდ. 984, издающій блескъ.

**მაერთებელი**, ზედ. შემაერთებელი, соединяющій; კავშ. 36.

**მაეტნიკი**, ს. კედლის საათის ქანქარა, маятникъ.

**მავალი**, ზედ. მოსიარულე; მდინარი, ходячій; текущій, დარეჯ. 9; მამათ-მავალი, мужеложникъ, **მავალობა**, ს. სიარული, шествіе, მროვ. 11; ხიბრ. 164; ფიზ. 130; -ზღვაში, плаваніе по морю, მროვ. 72.

**მავარდი**, ს. ვარდივით მშვენიერი, прекрасная какъ роза, რუსუდ. 109.

**მავახშებელი**, ს. მოვახშე, ვალად მიმცემი, заимодавецъ, ისაი. 24—3; ლუკ. 7—41; იგავ. 29—13.

**მავედრი**, **მავედრებელი**, ს. მთხოვნელი, მეოხი, მოაჯე, проситель.

**მავზი**, ს. მცენ. муза, бананъ.

**მავთული**, **მართული**, ს. მსხვილი აშკი, ხიმი მეტალთა, проволока.

**მავი** (ოსმ.); ს. მხიარული ლურჯი ფერი, голубой, მოურავ. 43; ბიანკის ლ; ნ. მოვი.

**მავლობა**, ს. სიარული, ходьба, ქილ. 474; ხიბრ. 164; -ზღვათა, плаваніе по морю, ქილ. 318; მროვ. 72.

**მავნე**, **მავნებელი**, ს. ვნების შემამთხვეველი, наносящій вредъ, **ავი მავნე**, ეხე იგი ეშმაკი, діаволъ, ვეფხ. 805; **მავნებელობა**, ს. ვნების შემამთხვეველობა, вредность.

**მაზა**, ს. სანუკვარი საჭმელი, деликатное, лакомое кушанье, ნ. ჩ. ლ. დავრ. 27; ანტონ. 5—5; ტიმოთ. 53; 2 ქართლ. 553, ნ. სანუკვარი.

**მაზავებელი**, ს. დამაზავებელი, примиритель.

**მაზარა**, ს. მანდვია, პალეკარტი, შავი ზედ წამოსასხამი საბერო, მხრებში ნაოჭებიანი, монашеская мантія.

**მაზარაკი**, ნ. მუზარაკი.

**მაზარალებელი**, ს მაზიანებელი, причиняющій ущербъ.

**მაზეგ**, ზზ. ზეგის შემდგომ დღეს, ხვალზეით, послѣ завтра.

**მაზე**, **მაზედ**, შემოკ. მასზედ, на немъ.

**მაზიანებელი**, ს. ზიანის მომცემი, наносящій ущербъ.

**მაზიდა**, ს. თევზია, ხაბ. ლ. ბუნ. ლ.

**მაზლი**, ს. ქმრის ძმა, деверь.

**მაზლის ცოლი**, ს. золовка.

**მაზმანი**, ს. ბალნის თოკთ მგრეხელი, веревочникъ, ტიმოთ. 44; ვეფხ. განმ. თ. 16.

**მაზმართოთი**, ს. საბანოვე დიდი ტაშტი, ванна, იერემ. 52—19.

**მაზრა**, ს. თემი სამოურავო, საერისთო, округъ, уѣздъ, ერთის მაზრის სასამართლო, окружной судъ.

**მაზრა**, ს. პალეკარტი, ნ. მაზარა.

**მაზრაკი**, ს. სათხედი, ბუნ-მოკლე ლახვარი, копье, იოელ. 3—10; შავთ. 10; გარნა იერემ. 6—23, 50—42, ფარად არის დაწერილი, щитъ.

**მაზრაპეტი**, ს. მაზრის მოურავი, განმგებელი, სატრაპეტი, ნაიბი, воевода, намѣстникъ, губернаторъ, начальникъ округа.

**მაზურკა**, ს. ერთი გვარი როკვა, мазурка, ერისთ. 58.

**მათა**, ს. ჭადრაკის თამაშობაში, матъ (въ шахматной игрѣ), ნ. ჩ. ლ.

**მათავისუფლებელი**, ს. განმათავისუფლებელი, освободитель.

**მათარა** (სპარს.), ს. ნატის სასმისი, кожанный мѣшокъ для питья воды.

**მატი**, ს. ჭადრაკის თამაშობაში, матъ.

**მათი**, მხოლოობით მისი, ნაცვ. მრ. იმათი, ихній, ихъ, **მათებრი**, свойственный имъ, მათგანი, изъ нихъ.

**მათითა**, ს. ფეიქართ საქსოვრის სამართი, инструментъ ткачей.

**მათითი**, ნ. კოპიწო.
**მათითურა**, მცენ. песья трава.
**მათლაბა**, **მათლაფა**, ხ. ღრმა თეფში, глубокая тарелка, ერის. 2—48, ბედი, ბედისწერა, судьба, участь, დავრ. 144, 194.
**მათოთი**, ხ. მცენ. შხამა ბალახი, болиголовъ, ბუნ. ლ.
**მათრახი** (სომხ.), ხ. ტყარიანი ცხენის საწკეპი, кнутъ, სახენი ამისნი არიან: **ტაბანიცი** მსგავსი მათრახისა; **შოლტი**, ძირ მსხვილად დაწნული და გრძლად თასმა მობმული, ხართ **საწკეპავი**; **ლახტი** და **ჩელტი**, უტარო, დაწნული თასმისა ან მეტალლისაგან; **ჩაფიჩა**, დაწნული ტილო.
**მათრობელი**, ზედ. დამათრობელი, хмѣльной, ბუნ. კ. 74.
**მათუთა**, **მათუთელა**, ხ. жминда, бороникъ, ერის. ლ. ბუნ. ლ.
**მათხაბი** (არაბ.), ხ. ციბრუტი, буравъ.
**მათხირი**, ხ. მცირე ხის კასრი, კოდის ნახევარი кадка; мѣра пудъ 5 фунт.
**მათხოვარი**, ხ. მთხოველი, проситель; -ქალისა, сватающій невѣсту, რუსუდ. 591.
**მაია** (სპარს.), ხ. თავნი, სათავნო ამხანაგთა, фондъ, основной капиталъ.
**მაიმახი**, ხ. ფეხ-მრუდი, საბ. ლ. кривоногій.
**მაიცა**, ზმან. მოიცა, подожди, ნ. მოცდა.
**მაიმუნი** (არაბ.), ხ. ქია, ანთარი, პითიკი, ციდამტკაველა, обезьяна.
**მაინც**, ზზ. მაშინც, ოლონდ, ბარემც, по крайней мѣрѣ, хоть бы, მაინც და მაინც, все таки.
**მაისი** (ლათინ.) ხ. ვარდობისა (თთვე), май.
**მაიძულებელი**, ზედ. იძულებით მაქნეველი, принудительный, ისაი. 59—19; 11—15.
**მაკავშირებელი**, ზედ. შემაძერწებელი, спапвающій.
**მაკე**, ხ. ორსული ხვასტანგი, ანდაზა: ღამე მაკეა, არვინ იცის თუ დილა რასა ჰშობს; ვისრ. 120; яловая, стельная, суягная, жеребая, მაკე ფური, стельная корова, მაკე ცხვარი, суягная, მაკეცხენი, сужеребая, მაკეღორი, супоросая, **მაკება** (ვა), ზ. მ. ვაორსულებ, сдѣлать беременною, (ვმაკდები, ვიმაკებ), ზ. ვდ. ვორსულდები, забеременѣть, დაბად. 30—40.
**მაკეთებელი**, ხ. მკეთებელი, მომქმედი, дѣлатель.
**მაკვეხარი**, ხ. მკვეხარა, მოტრაბახე, хвастунъ.
**მაკჳდინებელი**, ზედ. მომაკვდინებელი, смертельный, ქილ. 234, 420.
**მაკვილაკი**, ხ. სიტყვით მაწყინარი, колкій, острый, язвительный на словахъ, курьезный, **-ლაკობა**, курьезность.
**მაკინდოლი**, **მაკიდო**, ხ. მცენ. ოხრახუში, მაღდანოზი, сельдерей, ერისთ. ლ.
**მაკინძალი**, ხ. მძუნავი (ხარი, კამბეჩი და სხ.), быкъ, жеребецъ для приплода, **მაკინძალობა**, ხ. მძუნაობა ზროხათა, კამბეჩთა, ხურაობა, случка рогатаго скота.
**მაკიფია**, ხ. მცენ. ნახე ბირკი.
**მაკნანი**, ხ. ლეჩაქი, вуаль, лечака, ანდრ. 123.
**მაკრა**, ხ. ქარაგმა —, тире, საბ. ლ.
**მაკრატელი** (არაბ.), ხ. საკრეჭი იარალი, ножницы.
**მაკროწი**, ხ. მცენ. ია მაკროწი, შავთ. 8?

**მაკუკი**, ხ. ანძაზედ შემოხვეული თივა; თივის ზვინი. колъ обвитый сѣномъ; стогъ сѣна.
**მაკურთხეველი**, ხ. განმწმენდილი ლოცვის წართქმით, благословитель, სამ. კათოლ. 9.
**მალ**, ზზ. ჩქარა, მსწრაფლ, скоро, поспѣшно, **მალ-მალ**, часто, უმალეს, скорѣе, поспѣшнее, **მალიად**, ნახე მალიად.
**მალა**, ხ. ზურგის ძვლის ნაკვეთი, позвонокъ спинной кости.
**მალათა**, ხ. მუყაიში, ოქროს თმა, бить?
**მალაკი** (სომხ.), ხ. მცირე სფირიდი, кулекъ, მამ. ცხოვრ. 7, 18.
**მალამო** (სპარს.), ხ. სალბუნი, ემპლასტრო, пластырь.
**მალამება** (ვემალამებ), ზ. თვ. მალამოდ ან სალბუნად გავუხდები, მაგალ: გულსა; ვისრ. 32, 187; исцѣлить сердце.
**მალაყონი**, ხ. დიდი ტყლომა, тулупъ, ქილ. 400.
**მალალური**, ხ. მფრინ. иволга, ремезъ, ქილ. 345.
**მალაყი**, ხ. კირწიკორწი, კისერზედ გადაბრუნება, кувыркъ, ანტ. 4—35.
**მალაჩინი**, ხ. -კომში, айва лучшая, -მსხალი, груша лучшая.
**მალე**, **მალიად**, ზზ. მსწრაფლ, საჩქაროდ, სწრაფად, скоро, -მრწმუნებელი, მრწმენელი, легковѣрный, 1 ქართლ. 383; მალ ან მალე მსრბოლი, საჩქაროდ მოსიარულე, შიკრიკი, скороходъ, гонецъ курьеръ, 1 ქართლ. 153; ტიმოთ. 37; **მალე**, ზედ. მალი; მრწრაფლი, скорый, проворный; დიდთა და მალეთა მფრინველთა, большихъ и быстролетающихъ птицъ, 1 ქართლ. 140; **მალეობა**, ხ. სიჩქარე, სიმალე, скорость, проворство; (ვჰმალეობ, სრ. არა აქვს), ზ. მ. ვჰსჩქარობ, ვეშურები, спѣшить, ნაუმ. 1—15; მემალება, я тороплюсь, განმ. ვეფხ. 377.
**მალვა**, სხ. прятаніе, скрываніе; (ვჰმალავ, ·ლე), ზ. მ. დავჰფარავ, მიფაფანიერებ, დავმალავ; скрывать, прятать, -ჭირსა, скрывать свою скорбь, ვეფხ. 409, (ვუმალავ), ზ. მიჩ. დავუფარავ, დავუმალავ, прятать отъ кого что, скрывать, (მემალება), скрывается отъ меня, ვეფხ. 377; ვიმალები, ვემალები), ზ. ვ. თვ. მიფეფარები, დავემალები, прятаться, скрываться отъ кого либо; **მალვით**, ზზ. დაფარვით, ჩუმად, секретно, тайно, **მალული**, მიმ. скрытый, ვისრ. 84; რუსუდ. 876; იერემ. 43—9; -ხვაშიადი, скрытая тайна, ვისრ. 200; ·ადგილი, скрытое, потаенное мѣсто, რუსუდ. 690; **მალულად ყოფნა**, скрываться.
**მალვა**, ხ. მცენ. ბალბა, проскурнякъ, ნ. ჩ. ლ; ნახე მალოქი.
**მალვანი**, ნ. ზუმილი.
**მალთი აქლემისა** (არაბ.), ხ. გამოსაღები თითოს აქლემზედ, подать съ верблюда, დასტურ. 57.
**მალთო**, ნ. მალო.
**მალი** (არაბ.), ხ. ხარაჯა, გამოსაღები, გარდასახადი ფულით, денежная подать, გუჯ. 7—8; ბერძნ. სამ. 271, თავზედ მალი სამი აბაზი, съ души денежная подать въ 60 коп. დასტურ. 18; სათათრო მალი, поголовная денежная подать съ татаръ.

**მალი**, ს. ქაფჩა გალაცოზთა, лопатка у каменщиковъ.

**მალი**, ს. ერთი რომელიმე მხარე ან შესახედავი სახლისა, სართულისა, фасадъ, ხაზ. ლ. ნ. დარგი.

**მალი**, ზედ. ჩქარი, სწრაფი, скорый, быстрый; ვისრ. 151; ცხენითა მალითა, 2 ქართლ. 317; на быстрой лошади, **მალიადი**, ზედ. ჩქარი, სწრაფი, быстрый, скорый, მალიად, ზზ. скоро, проворно, **მალიადობა**, ს. სწრაფობა, სიჩქარე, быстрота, скорость, **მალ-მალ**, **მალ-მალე**, ზზ. ჩქარჩქარა, ზედისზედ, часто, მალ-მალ მოხდება, это часто случается, მალმალ გიგონებდი, часто поминалъ тебя, მალმალ დავდივარ თეატრში, часто бываю въ театрѣ, **მალმალება** (ემალმალება ცრემლი), ზ. თვ. ცრემლი მალმალ მოსდის, часто прослѣзываться, ვეფხ. 248.

**მალიათი**, ს. ფულის გამოსაღები, денежная подать.

**მალიგვარად**, ზზ. თან-შეზომით, შესწორებით, ბევრი ბევრობით, ცოტა ცოტაობით, пропорціонально, соразмѣрно, სამ. ვახტ. 137, 138.

**მალო**, ს. ფიჭვის ზეთი, сосновое масло.

**მალობა**, ს. მალვა, დამალვა, скрываніе, ვეფხ. 371.

**მალოქი**, **მალუქი**, ს. მცენ. ბალბა, მალვა, проскурнякъ, ბუნ. ლ; იობ. 24—24.

**მალუჯათი** (სპარს.), ს. შემოსავალი, доходъ, 2 ქართ. 553; ალექ. 8.

**მალხაზი**, ზედ. ლურჯ-მოისფრო, темносѣрый.

**მალხენელი**, მიმ. ლხენის მომცემი, утѣшительный, увеселительный, ვისრ. 163: რუსუდ. 261.

**მამა**, ს. მშობელი, ვისაც უსხენან შვილნი; მატ. 15—4; პირველი პირი ღვთაებისა, ვითარცა დამბადებელი, შემომქმედი; მამად ითქმის სულიერი მოძღვარი და სხვანი სამღვდელონი; მამაკაცი, მამრი, ვეფხ. 789; წინაპარი; отецъ; Богъ, творецъ, создатель; почетное названіе всего духовенства; мужъ, мужчина; прародитель, родоначальникъ; ღვიძლი მამა, родной отецъ, სულიერი მამა, духовный отецъ, წმინდანი მამანი, святые отцы, ნათლი მამა, крестный отецъ, ჯვარის მამა, посаженный отецъ, ჯვარის მამა, ე. ი. წინამძღვარი ჯვარის მონისტრისა, настоятель монастыря Святаго Креста; თარგამოსი არის მამა ყოველთა ერთა საქართველოსათა, Таргамосъ есть родоначальникъ народовъ, населяющихъ Грузію, მამა-ბერი, ს. მოხუცებული, старикъ, მამა პაპით, съ прародителей, მამადედა, ე. ი. დედმამა, родители, отецъ и мать, 2 კორ. 12—14; **მამათ მავალი**, ს. 1 ტიმ. 1—9; 1 ქართლ. 365, 445; სამ. ბერძნ. 53; და **მამათ მბორგნელი**, ს. 1 ქართლ. 361; мужеложникъ, **მამათ-მავლობა**, ს. სოდომური ცოდვა, мужеложство, **მამათ-მთავარი**, ს. მამათ მამა, წინაპარი ნათესავობისა ან ერისა; პატრიარხი; მამასახლისი (სამღვდელო), патріархъ, праотецъ; патріархъ, высшій начальникъ духовенства; благочинный; საქმ. 2—29; 7—8, 9, **მამათ-ცხოვრება**, ს. ცხოვრება და მოქალაქობა წმინდათა მამათა, житіе св. отцовъ, მამა-კალია, ნ. მაშალობით; **მამაკაცი**, ს. მამრი კაცი, мужъ, мужчина, **მამა-კაცობა**, **მამა-კაცება**, ს. თვისება მამრის კაცისა, мужавость, свойство мужчины, мужество, მროვ. 73; **მამა კაცებრი**, **-ცური**, ზედ. мужской, свойственный мужчинѣ, **მამა დედა**, ს. დედმამა, родители, **მამალი**, ს. ბუნებით მამრი ცხოველი; განთვისებით: მამალი ქათამი; самецъ; пѣтухъ; **მამალდედლობით** ითქმიან ნივთნიცა უსულონი, ვითარ: ხრიკი, დუგმა, აბზინდა, ბალთა და სხ; самецъ; пѣтухъ; крюкъ, крючекъ; ინდოური მამალი, индѣйскій пѣтухъ, მამალ-დედალი, самецъ и самка; მამალი და დედალი დუგმა, пара крючковъ, მამალი ღვია, ს. можжевельникъ, **მამალ-დედლობა**, ს. ქათმები, пѣтухъ и куры, საბ. ლ; **მამლობა**, სს. მამლის ცხოველის თვისება, свойство самца, ქილ. 589; (ვჰმამლობ, -ლე), ზ. მ. მამლობას ვიქმ, быть самцомъ, **მამამთილი**, ს. რძლისთვის ქმრის მამა, свекорь, **მამამძუძე**, ს. მზარდული, ლალა, გამზრდელი კაცი; 4 მეფეთ. 10—1; воспитатель, пестунъ. дядька, 1 ქართ. 35, 71, 146; **მამაპაპა**, ს. წინაპარნი, предки; **მამა პაპეული**, **მამა პაპური**, ზედ. საწინაპარო, прародительскій, -მამული, родовое имѣніе, 1 ქართლ. 319, ბუნ. კ. 194; **მამაო, ჩვენო** (ლოცვა), Отче нашъ; **მამასახლისი**, ს. საქართველოში მეფობის ხარისხის შემოღებამდე ეწოდებოდა უხუცესსა ქართლოსის შთამომავლობათაგანსა, ვითარცა უაღრესსა მმართებელსა; აწ სოფელში უხმობენ ქვეხასა ან ნაცვალსა; въ древности: старшина, начальникъ рода; нынѣ: староста деревенскій; -მონასტრისა, ე. ი. წინამძღვარი, настоятель монастыря, **მამასახლისობა**, ს. старшинство; настоятельство въ монастыряхъ; **მამასისხლად**, ზზ. ძალიან ძვირად, весьма дорого, **მამა შვილობა**, ს. რაისა-მიმართობა მამისა შვილისადმი, отношеніе отца къ сыну, или сына къ отцу, თუ მამშვილობა გრწამს (ითქმის სავედრებელად უფრო მამისაგან შვილისადმი), выраженіе просьбы отца къ сыну: ради Бога, сдѣлай милости; მამა-შვილობას სწორედ მითხარ, ე ი. გაფიცებ, отъ отца къ сыну: заклинаю скажи мнѣ правду; მამა შვილობამ სწორეთ გეუბნები, клянусь вамъ, я говорю правду, მსგავსად ამისსა იხმარების **დედაშვილობამ**, ნ. **დედა**; **მამა-შვილობის წიგნი**, актъ усыновленія; ბაქრ. 302; **მამაცი**, ს. ვაჟკაცი, მხნე მამაკაცი; мужчина; молодецъ, храбрецъ; ვისრ. 41, 127; ვეფხ. 793; **მამაცობა**, ს. ვაჟკაცობა, მხნეობა, мужество, храбрость, (ვჰმამაცობ, სრ. არა აქვს; ვიმამაცებ, -ცე), ზ. უ. ვჰმხნეობ, ვვაჟკაცობ, храбриться, **მამაცება** (ვა), ზ. მ. ვამხნევ, воодушевлять, ободрять, **მამაცური**, ზედ. სამხნეო, ვაჟკაცისადმი საკუთნველი, отважный, храбрый, 1 ქართლ. 304, **მამაცხონებული**, ზედ. ვისიც მამა ცხონებულია, მაგალ. შემამაცხონებულო, ты, сынъ блаженной памяти отца, ანტონ. 2—9; **მამება** (ვამამებ, -მე), მამად გავუხდი, дѣлать отцомъ кого, (ვემამები), ზ. თვ. მამად გავუხდები, стать отцомъ кому, გუჯ. 2, 28; **მამეული**, **მამისეული**, ზედ. მამისადმი საკუთნველი ან დაშთენილი რამე, отцовскій, სომხ. სამ. 253; მარტ. 2—117; **მამიდა**, ს. მამის და,

тетка по отцѣ, отцова сестра; **მამილო**, ს. კნინ. батюшка, папаша; **მამიდაშვილი**, ს. მამის დის შვილი, теткинъ сынъ, двоюродный братъ, -сестра, **მამინაცვალი**, ს. მეორე ქმარი ვისისამე დედისა, вотчимъ, **მამითადი**, ნ. ნადიმი, პურობა მომკალთა მუშათა თვის; სოფელში მებატონე ან სხვა მოსახლე ჟამსა მკისასა განამზადებს ნადიმსა და მოიწვევს გლეხთა მოსამკავად თვისისა მოსავლისა, ამისთვის ითქმის: დღეს ამა და ამ კაცს მამითადი აქვს ან ჰქონდა; обѣдъ приготовленный помѣщикомъ для поселянъ, пришедшимъ для уборки хлѣба, **მამილო**, კნინ. მამა, папаша, батюшка, ერისთ. 2—132; **მამის მამა**, ს. პაპა, дѣдъ, **მამის ძმისწული**, племянникъ отца, двоюродный братъ, 1 ქართლ. 271: **მამის-მკვლელი**, ს. отцеубійца, **მამობა**, ს. მამის ადგილის დაჭერა, მამის მოადგილეობა, заступленіе мѣста отца, მამობა უყო, онъ поступилъ съ нимъ какъ родной отецъ, გორგ. 93, 314; რაც მიბრძანოს მამობამან თქვენმან, წმინ. ცხოვრ. 407, что прикажетъ мнѣ священство ваше; მამობა მიყო, онъ замѣнилъ мнѣ отца, ტიმოთ. 121; კაცია. 61; **მამობილი**, ს. მამად წოდებული, званный отецъ, отецъ усыновившій, სამ. ვახ. 261; **მამობილობა**, ს. ათაბაგობა, გამზრდელობა პატრონის შვილისა, достоинство воспитателя сына своего сюзерна, გორგ. 88; **მამობრივი**, ზედ. მამისადმი შესაბამი, отцовскій, **მამრი**, ს. ბუნებითად მამალი ცხოველი; მამაკაცი, დაბ. 3—8, 12; самецъ; мужчина, мужской полъ; **მამრობითი**, ზედ. ღრამ. ნათესავი; -სქესი, мужской родъ, **მამული**, ს. სამშობლო ქვეყანა: ლევიტ. 25—10; მარკ. 6—1; ლუკ. 4—23; მამა პაპისაგან დანაშთენი ყმა მიწა, отечество, отчизна; вотчина, родовое имѣніе, помѣстье; **მამულის პატრონი**, ს. ადგილის მებატონე, вотчинникъ, помѣщикъ; **მამულობა**, ს. მამული, помѣстье, вотчина, 1 ქართლ. 228; ვისრ. 9 (და თქვენს ქვეყანასა მამულობით მორჭმით და აზატად დაგიწერთ); **მამულოვნება**, ს. მამული, вотчина, ალბ. 49; **მამურ-პაპური**, ზედ. მამა-პაპეული, прародительскій, 1 ქართლ. 414.

**მამაგრობლად**, ზზ. სიგრილის მომცემად, для тѣни, ვეფხ. 1443.

**მამთქნარებელი**, ს. ვისაც ამთქნარებს, зѣвунъ.

**მამკლავი**, ზედ. забирающій въ руки, შავთ. 29.

**მამკალი**, ს. ვინცა მკის, жнецъ.

**მამონა** (ბერძნ.), ს. სიმდიდრის ღმერთი, мамонъ, богъ богатства, მატთ. 6—24.

**მამრთელებელი**, ზედ. მაგალ წყლულისა, залечивающій (рану), ვეფხ. 1019.

**მამრთმეველი**, ს. მომართმეველი, подаватель, ვეფხ. 70.

**მამფალი**, ს. ბერძნებისაგან წახდენილი ქართულის სიტყვა: მეუფე, ე. ი. მეფე; ან მამათ მთავარი, царь; владыка (патріархъ); 1 ქართლ. 193; 2 ქართლ. 149; აბოს ცხოვრ. (ბძანება ღვთივ პატიოსნისა მამფალისა (ე. ი. კათალიკოზისა), და უფლისა ჩემისა.

**მამუდი**, ს. მცენ. сочница, ერის. ლ.

**მამშვიდებელი**, ს. დამამშვიდებელი, примиритель.

**მამცდარი**, ს. მომცდარი, отвлеченный отъ занятій.

**მამცნებელი**, ს. დამარიგებელი, შემაგონებელი, მწვართნელი, увѣщеватель, დაბად. 49—33.

**მამცქაფავი**, ს. მომატყუებელი, მომთინთლავი, обманщикъ, ვეფხ. 696.

**მამცქეფარეობა** (ვჴ), ზ. მ. брызгать.

**მამჭლობი**, ს. დამჭლობი, დამაჭლერქებელი, ვისრ. 123, заставляющій худать.

**მამხდარი**, ნ. მომხდარი; **მამხდომიხარ**, ნ. მომხდომიხარ, ან მოხდომა; სომხ. სამ. 317; ты достался мнѣ.

**მამხე**, ს. დამამხობელი, ვეფხ. 685; низвергающій.

**მამხილებელი**, ს. პირის დამყოფი, გამამტყუვნებელი, обличитель, 2 პეტრე. 2—16; იგავი. 29—1.

**მამხობელი**, ს. თესლი პურის მაშავებელი, головня, чернушка, ნ. ჩ. ლ

**მან**, ნაცვ. მესამ. პირისა, онъ, тотъ, ნახე იმან; მისძლით, въ силу этого, იერემ. 5—19.

**მანა**, ს. მომცრო მარგილი ან პალო, гвоздь; колъ, спица, გამოს. 27—19; მსაჯ. 4—21; 16—14; ისაი. 54—2; 33—21; სალილე, განმ. ვეფხ. თეიმურ. 16; საბ. ლ. петля.

**მანავსებელი**, ს. მომხიბლავი, ჯადო-ქარი, чародѣй, ვისრ. 193.

**მანათი**, **მანათობელი**, ზედ. მნათე, ბრწყინვალე, блестящій, свѣтлый; маякъ; ვეფხ. 43; ჩონგ. 73; მროვ. 16.

**მანათი**, ს. მანეთი, ხუთაბაზიანი თეთრი, серебряный рубль, цѣлковый.

**მანათობა**, ნ. მონათობა, ვეფხ. 458.

**მანამდინ**, **-დის**, ზზ. იქნობამდინ, до тѣхъ поръ пока, რუსუდ. 777.

**მანანა** (ებრ.), ს. მცენარე, манна, შესაწირავი, ძღვენი, даръ, жертва, იერემ. 4—5; ეზეკ. 45—25; ბარუქ. 1—10.

**მანანებელი**, ს. მნანავი, სინანულის მქონე, ვისრ. 166, кающійся.

**მანაზებელი** (თავისა), ს. თავის შემრცხვენელი, срамящій себя, ვისრ. 157.

**მანატრი**, ს მხურველი, желатель.

**მანაშა**, ს. მცენარე: შავი მჭადი თუ ფეტვი, черное, боровое просо, боръ, საბ. ლ.; ბუნ. ლ.

**მანაშური**, ს. ძვირფასი ტანისამოსი, драгоцѣнная одежда, ვისრ. 118.

**მანგალი**, ს. ნამგალი იარაღი, серпъ.

**მანგანა**, **მანქანა**, ს. რკინის ქანჩი, მჭედელთ იარაღი, тиски.

**მანგი** (სპარს.), ს. მთვარე, луна.

**მანგი**, ს. მარგალიტი, жемчугъ, ვეფხ. 120.

**მანდ**, **მანდეთ**, ზზ. მაგ ადგილს, тутъ, тамъ, туда, ვინ ხარ მანდ, кто тамъ, **მანდავე**, **მანდვე**, тамъ же, **მანდედამ**, **მანდითგან**, ზზ მაგ ადგილიდამ, оттуда, **მანდაური**, ზედ. მუნებური, тамошній, 1 ქართლ. 3.

**მანდარი**, **მანდაური**, ს. პური ფართო და განიერი (დაბეჭდილს დაბადებაში ჰწერია ხმიადი), сайка, 2 მეფე. 6—19; დასტურ. 62.

**მანდატური** (ლათინ.), ს. იასაული, ხელჯოხიანი,

полицейскій чиновникъ при царѣ, **მანდატურთ-უხუცესი**, главный начальникъ полицейскихъ чиновниковъ при царѣ.

**მანდვია**, ს. მანტია წამოსასხამი, мантія.

**მანდიკი**, ს. ხურჯინი, იახტანი, переметная сумка, ვეფხ. 444; ქილ. 295.

**მანდილი** (ბერძნ.), ს. შალი წამოსასხამი, платокъ шалью; მანდილი ხელისა ან ხელმანდილი, носовой платокъ, 1 ქართლ. 436.

**მანდილოსანი**, ს. ბანოვანი, საზატიო ქალი, дама, 2 ქართლ. 532; სამ. ვახტ. 105.

**მანდრაგორა** (ბერძნ.), ს. მცენ. ვაშლა-ძილა; ეს ბალახი მოიბამს ხილსა ვაშლისს მსგავსსა, რომელსა მძიმის სუნის ხასიათი აქვს დამაძინებელი და ტანში გამწევი, აწ ხმარობენ მხოლოდ გარიდამ დასადებად სიმსივნის დასაცხრობელად, დაბად. 30—14; мандрагоръ, сонное зелье, покринъ, საბ. ლ. ნ. ჩ. ლ; ბუნ. ლ; მარტ. 1—85.

**მანდური**, ს.ყორით ნაგები ნიში, уступъ въ стѣнѣ, нишь, საბ. ლ.

**მანეთი**, ნ. მანათი, цѣлковый.

**მანერგა**, ს. $2\frac{1}{2}$ ბოთლი, ბაქრ. 331, სამჩ. 151, $2\frac{1}{2}$ бутылки.

**მანერუხა**, ს. მცენ. პურის-ცომა, ხენდრო, გიდორა, ხვისვინა, клубника, ერისთ. ლ.

**მანი**, ნ. მარი; калымъ.

**მანიაკი**, ს. ფარღული, გულის ჩამოსავლები მოოქვილი, ожерелье, დაბად. 41—43; რიცხ. 31—50; დან. 5—7, 16; 1 ქართლ. 243, 274, 277.

**მანიშნებელი**, ს. მაჩვენებელი, указатель, ქილ. 157.

**მანკანი, მანღალი**, ს. ლანძვი, საცეცხლე, მდაბ. მაყალი, жаровня; მცენ. ილი, მახმორი, кардамонъ.

**მანკი** (სომხ.), ს. ზადი ან ბრძვილი დანაშთენი საცკივართაგან; ბიწი, მწიკვლი ხულიერი; порокъ, недостатокъ тѣлесный; порокъ, нравственный педостатокъ, грѣхъ, ჩახრ. 68; უმანკო მხოლოდ ერთი ღმერთია, безъ грѣха одинъ только Богъ, **მანკიერება**, ს. მანკის ქონება ხულიერად ან ხორციელად, 2 ქართლ. 36, 112; порочность; სიცოფე, სიშმაგე, бѣшенство; და იგინი აღივსნენ მანკიერებითა, они пришли въ бѣшенство, ლუკ. 6—11, საქმ. 13—10; **მანკიერი, მანკიანი**, ზედ. ბიწიანი, მწიკვლოვანი; სავნებელი; порочный; вредный: წყლით მანკიერი, больной водяпкой, ნაყოფი მანკიერი, вредный плодъ, ჩახრ. 68.

**მანობამდე, -მდის**, ზზ. იქამდის, до тѣхъ поръ, ქილ. 112.

**მანტია** (ბერძნ.), ს. სამღვდელომთავრო ან საარქიმანდრიტო წამოსასხამი მაზარა ტერფებამდე, мантія, ანდრ. 34.

**მანქანა** (ბერძნ.), ს. ოწინარი ხრახნილებითურთ ასაწევად სიმძიმეთა; ჭახრაკი, მორგვი; გაიძვერა, ეშმაკი კაცი; машина; рычагъ; пройдоха; 1 ქართლ. 319; 429; 89, 209; 2 ნეშტ. 26—15; 2 ქართლ. 75; **მანქანება**, ს. მრავალგვარი ხერხი და ხელოვნება სავნებელად, хитрость, коварство; 1 მაკაბ. 5—30; ლუკ. 18—25; 1 ქართლ. 69; -ეშმაკისა, дьявольское навожденіе, (ვჰმანქანებ, -ნე; ვემანქანები, -ნე). ზ. უ. ეშმაკურად ვექცევი, хитрить, ухищряться, ნ. მახინა; ალბ. 1, ისე ზირაქ. 37—22; **მანქანიერი**, хитростный, ჩახრ. 106.

**მანღალი**, ნახე მანკანი, მაყალი.

**მანცქლა**, ს. მცენ. ქლიავი ერთგვარი.

**მანყული**, ს. იოტა, იოტის ფასი, ან მეოთხედი ერთი ფულისა, ფულსა აქვს ოთხი მანყული, მანყული არის ორი ფლიგვი. ничтожной цѣны вещь, ანტ. 4—12.

**მანძილი** (არაბ.), ს. სასვენი, გზაზედ დასადგომი ადგილი შესასვენებლად, და არა სიშორე ერთის ადგილიდამ მეორემდის; станція, რუსუდ. 515; 2 ქართლ. 543; ალექს. 15; სელ. 84.

**მანჭვა** (ვიმანჭები, -ჭე), ზ. გ. ვიგრიხები, ვიპრანჭები, ვიბრიცები, жеманиться, гримасничать.

**მანჭვალი**, ს. დიდი ლურსმანი ჩასარჭობი თავტაბიკსავით, шкворень.

**მანჭკვალა**, ს. სოკოა ხის კუნძისა, волжанка (грибъ), ნ. ჩ. ლ. ბუნ. ლ; **მანჭკორა, მანჭკვარა**, მანჭიაკორა, ს სოკოა, опенокъ березовый, **მანჭკოლა**, ს. ზებრის სოკო, груздь (грибъ), ბატონიშვ. ივანეს ლ; **მანჭუა**, ს. მფრინველია; საბ. ლ.

**მანჯანიკი**, ს. აბრეშუმის ამოსახვევი ჯარა, прялка, самопрялка, ჩოლაყ. შვილ. სიგ. 14; გორგიჯ. 249.

**მანჯიკი**, ს. მომცრო მარხილი, санки, მარხილა.

**მაოცი**, ზედ. ოცად შემადგინებელი, составляющій двадцать.

**მაოცარი, მაოცნებელი**, -ცებარი, ჩახრ. 28, **მაოცარობა**, ს. საკვირველება, удивительность.

**მაოხარი, -ხრებელი**, ს. გამტიელებელი, опустошитель, ქილ. 356; დარეჯ. 129, ბერძნ. 139.

**მაპიროვნებელი**, მაგალ. ზმნისა ნაცვალი სახელი, олицетворяющій; личный.

**მაჟალო**, ს. გარეული მჟავე ვაშლი, პანტა, кислица.

**მაჟამობელი**, ს. საგალობელი, канонъ, церковная пѣснь.

**მაჟარა**, ს. მცენ. камчугъ, трава олшипа, ერის. ლ. ან წნილი ჭარხლისა, свекла маринованная.

**მაჟარი**, ს. შაშხანა, თოფია ერთგვარი, винтовка.

**მაჟაური**, ს. მატლი ხის გულის მჭამელი, хрущъ, ამბაკ. 2—11.

**მარა**, ზზ. მაგრამ რა, სხვა, а что же, **მარაზა**, ზზ. მაგრამ რასა, какъ же, что же, иначе, ქილ. 53.

**მარაგი** (სომხ.), ს. ცა თხელის ღრუბლით შემოსილი იალკიალ, небо одѣтое изрѣдка тонкими облаками.

**მარად, მარადის** (არაბ.), ზზ. ნიადაგ, მიმდემად, ყოველთვის, всегда; მარად ღამე, каждую ночь, მარადღე, ე. ი. თვითოეულს დღეს, всякій день, ფსალ. 6—6; 7—10; 36—26; **მარადისობა, მარადობა**, ს. ნიადაგობა, კავშ. 108; завсегдашность, მარადღოვანი, ზედ. სამარადღეო, მდღევარი, სამარადღეო, каждодневный.

**მარანდული სამონი**, ნ. საპონი.

**მარანი**, ს. ღვინის შესანახავი სახლი, винный погребъ.

**მარაო**, ს. ხელ-საჭერი საგრილებელი, вѣеръ.

**მარაგი**, ს. თხელი ტყავი ღვიძლის კერძო მუცელში, перепонка около печени, საბ. ლ.

**მარაქა**, ს. ლხინად ან სამუსაიფოდ შეკრებულებ

ქალთა, сборище женщинъ для бесѣды, მარაქაში არ გარევა, не считать достойнымъ быть въ обществѣ женщинъ, **მარაქიანი**, ზედ. общественный у женщинъ. რუსუდ. 429.

**მარახოში**, ხახ. მომჟავობა ხილისა, кислота въ фруктахъ, ნჩ. 22.

**მარბევი, მარბიელი**, ს. მძარცველი, მკრეხელი, მტაცებელი, грабитель, хищникъ, 1 ქართლ. 230; ქილ. 393; მარბიელობა, ს. хищничество.

**მარგალი**, მეგრულად გლეხი, крестьянинъ, мужикъ.

**მარგალიტი, მარგარიტი** (ბერძნ.), ს. მანგი, ნიჟარათა შინა პოვებული მარცვალი, მრგვალი, მაგარი და თეთრი, რომელიც სიძვირისა გამო ალირიცხების სპეკალად, жемчугъ, მატ. 7—7; 13—46; გამოცხ. 21—21; მარგალიტის ნიჟარა, перламутъ, მოშაირეთა: ცრემლი, слеза, ვისრ. 179, რამინ თვალთაგან მარგალიტსა ჰყრიდა.

**მარგე, მარგი, მარგებელი**, ზედ. არ მაწყინარი, полезительный, невредный для здоровья, ვეფხ. 19; **მარგებლობა**, ს. სარგებლობა, польза отъ лекарства, (ვჰმარგებლობ, -ლე), ზ. მ. ვისარგებლებ, მარგებელად მექნება, пользоваться, ვისრ. 181.

**მარგვილი**, ს. მმარგლავი, полольщикъ, 2 ქართლ. 196.

**მარგი**, ს. ბოსტნის რიგის კვალი სათესად, гряда, ერთი მარგი კომბოსტო, одна гряда капусты.

**მარგილი**, ს. მანა, პალო, колъ, спица.

**მარგიმუში**, ს. დარიშხანა, арсеникъ, мышьякъ, ყვითელი მარგიმუშკი, ს. ზირნისი, желтый мышьякъ, პ. ფ. ლ. ქიმ. 54; 226.

**მარგლა, მარგლვა** (ვმარგლი, -გლე; ვმარგლავ, -ლე), ზ. მ. ბოსტანთა და ჯეჯილთა შუა ამოვჰგლეჯ ცუდს ბალახს, полоть.

**მარგლი**, ს. სახნლევი, полольникъ.

**მარგუჯი**, ს. უმთელებელი წყლული სიხხლის სიმლაშისაგან, მჭამელი, სრვილი, затвердѣлый наростъ, желвакъ, პ. ფ ლ. ბუნ. ლ. язва; მცენ. норичникъ, რ. ლ.

**მარდი** (სპარს.), ზედ. ცქვიტი, მარჯვე, მკვირცხლი, проворный, расторопный, **მარდად**, ზზ. ცქვიტად, проворно, **მარდად**, ნ. **ნარდად**; **მარდობა**, ს. სიცქვიტე, ცქვიტობა, проворство, (ვჰმარდობ), ზ. უ. მარდად ვიქცევი, храбриться; проворничать, ერისთ. 40.

**მარდუჯი**, ს. ფიჭვის ძელი მკვარიანი, сосновое дерево для лучины, საბ. ლ; ბუნ. ლ.

**მარე**, ნახე მარი.

**მარები, მარებელი**, ს. თან მიმყოლი მოსიარულე; მატარებელი, спутникъ, проводникъ; ვეფხ. 1466; საყვარლის გზათა მარები. ухаживающій за женщиною, ქილ. 244, **მარებლად**, ზზ. მატარებლად, მხლებლად, для сопровожденія, ვეფხ. 209; ჩვენთანა მარებლად, для сопровожденія насъ, ვეფხ. 70; ზართა მარებლად, ე. ი. შემაშინებლად, для пораженія ужасомъ, ვეფხ. 1590.

**მარზაკი**, ნახე მაზრაკი; 1 ქართლ. 176.

**მარზაპანი** (სომხ.), ს. მაზრაპეტი, მაზრის მოურავი, განმგებელი, სატრაპეტი, ნაიბი, воевода, намѣстникъ, губернаторъ, начальникъ округа, ვეფხ. 399; შავთ. 30; ქილ. 268.

**მართ**, ზზ. მართლ, უეჭველად, უსათუოდ, მართლა, სწორეთ, точно, правда, ვეფხ. 3; 39; 48, მართოდენ, მარტო, только одинъ, ვეფხ. 33; ეცვა ოდენ მართ პერანგი, ვეფხ. 120; на немъ надѣта была одна только рубашка, რუსთველს ხშირად უხმარია ეს მარცვალი უფრო ლექსთა გაწყობისათვის; ამასვე დაერთვიან ზედდაებულნი: ალმართ, გალმართ, დალმართ, მიღმართ.

**მართალი**, ზედ. უმანკო; სათნო ღვთისა; ნამდვილი, სწორე, ჭეშმარიტი; праведный; правый, чистый, непорочный; истинный, истый, точный, რუსუდ. 887; **მართალია**, ზზ. მართალი არის, точно, правда, справедливо; онъ правъ; ვეფხ. 100, ნაძვი მართალი, кедръ прямой, ვისრ. 17; მართალი ისარი, стрѣла вѣрно берущая, ვისრ. 138; მართლის გულით, прямодушно, искренно; რუსუდ. 340; მართალი ვარ, я правъ, მართლა ცემა, ე. ი. ბურთისა ხელ მარჯვედ, правильно, вѣрно ударять въ мячъ; ვეფხ. 20; **მართლა** (ვმართლ, -ლე), ზ. უ. მართალი ვარ, я правъ, მართლან, ე. ი. მართალ არიან, они правы, ვისრ. 97; **მართლა**, ზზ. კითხვითი, სწორეთ, ნამდვილ? правда? **მართლ, მართლიად**, ზზ. სწორედ, прямо, вѣрно; საქმ. 16—11; 21 — 1; ვისრ. 7; მართლად შეტყორცა ისრისა, ловко бить стрѣлою. **მართლ მადიდებელი**, ს. კეთილი მორწმუნე, მართლის სარწმუნოებით ალმსაარებელი ღვთისა, православный, **მართლ-მადიდებლობა**, ს. მართლის სარწმუნოების აღსარება, православіе, 1 ქართლ. 315; **მართლ-მორწმუნება**, ზედ. კეთილი მორწმუნე, მართლის სარწმუნოებისაგანი, правовѣрный, **მართლ-მორწმუნეობა**, ს. მართლის სარწმუნოების აღსარება, правовѣріе: **მართლ-მსაჯული**, ს. თვალ უხვავი, მიუფერებელი სამართალსა შინა, ფსალმ. 7—10; правосудный; **მართლ-მსაჯულობა**, ს. თვალ-უხვაობა, მიუფერებლობა სამართალში, правосудіе; **მართლ-სულობა**, ს. გულწრფელობა, чистосердечіе; **მართლ-უკან**, ზზ. პირუკულმა, ზურ-მოქცევით, вспять, назадъ; на оборотъ; ისაი. 28—12; 42—17; 44—25; ფსალ. 9—4; 6—10; დაბად. 49 —18; მატ. 4—10; ნათესავთმეტ. 16; მართლუკუნ ქცევა, попятиться назадъ; **მართლ-წერა**, ს. სწორედ, შეუცთომლად წერა, правописаніе, **მართლიად**, ნ. მართლ; **მართლიადი**, ზედ. სწორე, вѣрный, правый, прямой; ხე რა მართლიად არ დანერგილ იყოს სიმრუდე მაშინვე შეეტყობის, ვისრ. 7, когда дерево не прямо посажено, то кривизна тотчасъ замѣчается; **მართლება**, სზ. оправданіе, (ვამართლებ), ზ. მ. დავამტკიცებ ან გამოვაჩენ ვისისამე სიმართლესა, оправдывать, მსაჯულთა გამამართლეს, судьи оправдали меня, შენცა მამართლო, и ты оправдаешь меня, ვეფხ. 108; (ვიმართლებ თავსა), თავს მართლად გამოვიჩენ, оправдывать себя, (ვჰმართლდები), ზ. ვლ. სიმართლეს გამოვიჩენ, ან მართალი გამოვალ, оправдываться, оправдаться, ჩემი სიტყვა გამართლდა, слова мои оправдали; (ვემართლებ, -თლე), ზ. თვ. სიმართლე მი-

მიძღვის, უფლება მაქვს, ხელი შემივა; მართებულად ვეპყრობი; имѣть право; поступать съ кѣмъ по справедливости; ვისრ. 169, 181; ალ. 98, 140; ბუჯ. 26, 27; 2 ქართლ. 446, 405; დავრ. 29; სიბრ. 130; ცირილი ემართლებისა, ე. ი. ცირილი სამართლად მიუძღვის, онъ по справедливости долженъ проливать слезы; ვეფხ. 31; (მემართლების, -ბა), ზ. თვ. სიმართლე აქვს ჩემზედა; გამიმართლდება; имѣетъ право надомною; оказывается справедливымъ, вѣрнымъ; სამარ. ვახტ. 59; სამ. ხომს. 409, რუსუდ. 559; მე და ჩემი ღმერთი, ემართლება, предъ Богомъ онъ правъ поступить съ нимъ такъ, შენი ნაუბარი მემართლების, слова твои оправдываются, ვეფხ. 1278; რას მემართლები, что ты хочешь отъ меня, **მართლებინება** (ვა), ზ. მ. ვაიძულებ გამართლებასა, заставить оправдать, **მართლობა**, ს. სიმართლე, правота, правость, ქილ. 274; მართლობით, достовѣрно, ქილ. 167, 776: ვისრ. 126; (თავს ვმართლობ, სრ. არა აქვს), ზ. მ. თავს ვიმართლებ, оправдывать себя, ქილ. 198; **მართლულობა**, სს. оправданіе, (თავს-ვჰმართლულობ, სრ. არა აქვს), ზ. თვ. оправдывать себя, **მართლობით მეტყვი**, правду говоришь мнѣ.

**მართება**, სზ. გაგება, управленіе, მრავალ-სახე მართებითა, многоразличные пріемы управленія, 2 ქართლ. 307; სისხლის მართება, кровомщеніе, ბუნ. კ. 265; მართებით მქცევი, обращающійся съ приличіемъ, 2 დასტულ; (ვჰმართებ, -თე), ზ. მ. განვაგებ, ვმართავ, править, управлять, გუჯ. 25; (მმართებს, სრ. მმართებია), ზ. უ. მოვალე ვარ, ვალი მაქვს; მოვალე, თანამდებ ვარ; მშვენის, შემეფერება, я имѣю долгъ; я обязанъ; мнѣ должно, прилично; ვეფხ. 8, 37; ალ. 65; ხომს. სამ. 398; სამსახური ჩემი გმართებს ამად ორად, ты долженъ мнѣ служить вдвойнѣ, ვეფხ. 129; გვმართებსთ თქვენი პატივისცემა, мы обязаны почитать васъ, სამ. ვახტ. 150; ვისცა იგი კაცი მართებს მკვიდრად, кому этотъ человѣкъ неотъемлемо принадлежитъ, ალ. 73; იმას ჩემი ათი თუმანი ჰმართებს, онъ долженъ мнѣ сто рублей, თუმცა ჰმართებს დედაკაცსა მამაკაცის დიდი კრძალვა, хотя подобаетъ женщинѣ остерегаться мужчинъ, ვეფხ. 409; ჯერ სამაგისო რა გვმართებს, мы до того недожили еще, ჩონგ. 59; (ვემართები, -თე), ზ. თვ. ვევალები, быть должнымъ, 137; შევემთხვევი, случаться, приключаться, (მემართება, სრ. მემართა), ზ. თვ. მოვალე ვარ, ვალი მაქვს, я останусь долженъ; случается со мною; ვალი მემართა, я имѣлъ долгъ, **მართებული**, ზედ. ჯეროვანი, სამართლიანი, შესაფერი; ზრდილი, თავაზიანი, პატიოსანი; должный, надлежащій, приличный; учтивый, почтительный, обходительный; მართებული კაცია, онъ человѣкъ порядочный, მართებული სიტყვა პასუხი, приличная рѣчь, მართებული ფიცი, должная присяга, გუჯ. 33; **მართებულია**, прилично (есть), **მართებულად**, ზზ. რიგიანად, прилично, **მართებულობა**, ს. приличіе, ქილ. 646; 551.

**მართვა**, სს. исправленіе, поправка; управленіе; (ვჰმართავ, -თე), ზ. მ. მრუდეს გავასწორებ; გავმართავ; განვაგებ, გავარიგებ, რიგს მივსცემ; გავაწყობ, მოვმართავ საყამოსა, საკრავსა; выпрямлять; поправлять, исправлять; устраивать, приводить въ порядокъ, управлять; настраивать музыкальный инструментъ, заводить часы; ნ. გამართვა, ვისრ. 58; წელში ვჰმართავ, выправить кого, чтобы не ходилъ согнувшись, -სამართებელსა, править бритву, მერმე ვმართავდით თამაშობას, потомъ устраивали игры, ჩონგ. 143; ვჰმართავ ლხინსა, устроить пиръ, ვმართავ ჩხუბსა, затѣять ссору, ვუმართავ ხელსა, ссужать; помогать; (ვიმართები, -თე), ზ. თვ. გავსწორდები; გავიწყობი; მოვიმართები; выпрямляться; исправляться, поправляться; настраиваться; заводиться; ბაასი იმართება, начинается споръ; შკოლა იმართება, заводится школа; (ვემართები), ზ. თვ. აღვემართები; წამოვსდგები; воздвигаться (о памятникѣ); воставать, 1 ქართლ. 157; ვემართები თურქთა, вооружаться противу турокъ, გუჯ. 36.

**მართვე**, ს. შვილი მფრინველთა ორბით ვიდრე მწერამდე; птенецъ, ლევიტ. 5—7; მატ. 23—37; ლუკ. 2—24; არამედ რომელთამე მოდგმათა ჰქონან საკუთარნი სახელნი: **ქუდა**, მართვე ქორთა, შავარდენთა, არწივთა, მიმინოთა და სხ.; **ბახალა**, ყვავთა, კაჭკაჭთა და ეგევითართა; **ლაპი, ლელაპი**, მართვე ხოხობთა, კაკაბთა და სხ. **ბუიჭი**, საკათთა და მის თანათა; **წიწილი**, მართვე ქათამთა, ინდოურთა, ფარშამანგთა და სხ.; **ჭუჭული**, მართვე ბატთა, იხვთა; **ხუნდი**, ტრედთა, ჭგვრიტთა, ქედანთა და მისთანათა; **ჩოჩორი**, მწყერთა; **ფუმფულა**, ფუტკართა და ეგე ვითართა მწერთა.

**მართლა**, მართლება, მართმადიდებელი და სხ. ნ. მართალი.

**მართული**, ნ. მავთული.

**მართური**, ს. სპარს. შაბზუი, чудоцвѣтъ, ზიანკს ლექს; бѣлоцвѣтникъ, ბუნ. ლ. **მარე**, ნ. **მარი**.

**მარი**, ს. მაჰმადიანთ ცოლის მიზდი, ქებინი, у татаръ: калымъ, цѣна за невѣсту, выводная; მარის გაკვეთა, ე. ი. ქებინის გაჭრა, заключить брачный союзъ, ქილ. 420, 67; დარეჯ. 90.

**მარი, მარე**, შემოკლ. მომერიდე, ჩამოდეგ, ხაბარდა, берегись, посторонись, поди прочь.

**მარი**, ს. ხოისი, ათი ქსესტი, ე. ი. თხუთმეტი ძველი ლიტრა, вѣсъ 15 ф. 2 მეფ. 16—1; დაბეჭდილს დაბადებაში ჰსწერია საწონი; საბ. ლ.

**მარიამობისი, მარიამობისთთვე**, ს. ქველთობისთვე, აგვისტო, августъ мѣсяцъ.

**მარიამ**, ს. божья коровка, козявка, ერის. ლ.

**მარიამ-ხაგმელა**, ს. მცენ. рута; **მარიამბულა**, ს. шпанская муха, ნ. ჩ. ლ.

**მარიგებელი**, ს. დამწესებელი წესისა; მასწავლებელი; დამაზავებელი, распорядитель наставникъ; примиритель.

**მარილი**, ს. მლაშე ქვა, რომელიც დაინაყება საჭმელში სახმარად; соль; ქვის მარილი, каменная соль, ხაშური მარილი, соль озерная; მარილის თვალი, ე. ი. მარილის ქვის ნატეხი თეთრი და გამჭვირვალე, кусокъ каменной соли чистой и прозрачной, 2 ქართლ. 92; მარილის კვნიტი ან კვნიწი, кусо-

чекъ соли, -ღვინისა, кремортартаръ, მარილი ნაცარტუტისა ან კალიაქვისა, щелочная соль; სილამაზის მარილი, ე. ი. სანდომიანობა, привлекательность, **მარილიანი**, ზედ. დამარილული; მლაშე; соленый, посоленный, -სიტყვა, красное слово, -ქალი, привлекательная женщина, მარილიანი მიწა, солончакъ, пропитанная солью земля, იერემ. 17—7; **მარილოვანი**, ნ. მარილიანი; **მარილება** (ვა), ზ. მ. მარილს მივსცემ; დავამარილებ, მარილში ჩავსდებ; солить, (ვმარილდები, -დი), ზ. ვდ. солиться; **მარილ-წყალი**, ს. разсолъ.

**მარიხი** (ლათ.). ს. არეა (ცთომილი) Марсъ планета; ტიმ. 22; ვეფხ. 954.

**მარმარი**, **მარმარილო**, **მარმარილოს ქვა** (ბერძნ., არაბ.), ს. დრუნგალი, мраморъ, ბარუქ. 6—71.

**მარმაში**, ს. წმინდა ნარმა, кисея.

**მარმენიო**, იმარმენი (ბერძნ.), ს. ბედი, სხვე, ხვედრი, ბედისწერა, судьба, участь; ქილ. 607.

**მარმიჭა**, ს მცენ. львова лапа (расг.).

**მარნა**, ს. მცენ. წვრილი ტირიფი; ვენახის ასაკრავი სარი; ива пурпуровая; ивовые прутья для подвязыванія виноградныхъ лозъ; საბ ლ. ბუნ. ლ; **მარნეული**, ს. ჭალა მარნისა, ивнякъ, ивовый лѣсъ.

**მარსი** (ლათ.), ს. ცთომილი ან ღმერთი ომისა, марсъ.

**მარსი**, ს. ერთგვარი ნარდის თამაშობა, игра въ шашки.

**მარტაბცი**, ს. ქაშანურის ჭურჭელი, муравленная посуда.

**მარტვილი**, ს. მესხურად: ყმაწვილი, ბოვში, дитя, ребенокъ; სიბრნ. 57; მოწამე, мученикъ; მარტვილება (ვი), ზ. ვ. ვიწვალები, წვალებით აღვსრულდები подвергаться мученической смерти, **მარტვილობა**, ს. მოწამეობა; мученичество, **მარტვილობითი**, ზედ. წვალებითი, მოწამეობითი, мученическій.

**მარტვილია**, ს. მეერგასე დღე, სულის წმინდის მოსლვა, пятидесятница, შიოს ცხოვრ.

**მარტვირი** (ბერძნ.), ს. მოწამე, ტანჯული, мученикъ; **მარტირიკა**, ს. წმინდა მოწამეთ ცხოვრება, житіе св. мучениковъ, 2 ქართ. 290.

**მარტი**, ს. მირკანი თთვე, мартъ (мѣсяцъ).

**მარტივი**, ზედ. არა რთული; მარტო ერთად ერთი; ლიტონი; წრფელი, простой, მარტივი ლექსი, простое слово, -წინა დადება, простое предложеніе, ლოღ. 76; **მარტივება** (ვა), ზ. მ. მარტივად გავხდი, გავამარტივებ, გავაწრფელებ, გავალიტონებ, упрощать, **მარტიობა**, **მარტივობა**, ს. სიწრფელე, სილიტონე, простота, -გულისა, простота души, კავშ. 24.

**მარტირიკა**, ნახე მარტვირი.

**მარტო**, ზედ. ერთად-ერთი, მხოლოდ, თავის-თავის ამარა; ცალკე, თავის-წინ; одинъ, одиночный, одинокій; единый, единичный, ვეფხ. 33; მარტო კაცი, одинокій человѣкъ, გორგ. 42; მარტო ხული, одинъ какъ перстъ, безъ друга, одна голова, მარტო ხელი, одинокій; единственнйй (напр. одежда и т. п.); მარტო მოვიდა, онъ пришелъ одинъ, მარტო ის, онъ одинъ, მარტო მე არა, სხვებიც ამბობენ, не я одинъ, а всѣ это говорятъ; **მარტოკა**, ზედ. ერთად ერთი, одинъ на одинъ, გორგ. 135; სიბრ. 115; ერისთ. 53; სახლი მარტოა, домъ пустой, безъ людей, **მარტოება**, **მარტოობა**, ს. მხოლოობა, მარტო ყოფა, თავისწინ გება, уединеніе; одиночество; ვეფხ. 31; 163; **მარტოებითი**, ზედ. одиночный, **მარტოება** (ვმარტოვებ, -ვე), ზ. უ. მარტოვარ, находиться въ одиночествѣ, მარტ. 2—23, (თავი მემარტოება), ზ. თვ. თავი მემხოლოვება, находиться въ одиночествѣ, რუსუდ. 49; **მარტო მყოფი**, შემოკლ. **მარტომყოფი**, ზედ. თავისწინა მყოფი, одиночный, уединенный, **მარტო მყოფობა**, ს. განმხოლოვება, თავისწინ ყოფა, одиночество; уединеніе; 1 ქართლ. 154; **მარტო-რქა**, ს. ცხოველი, единорогъ.

**მარქაფა** (არაბ.) ს. ჯინიბი, მეორე ცხენი, запасная лошадь, 2 ქართლ. 519; დასტ. 85.

**მარქვალის გური**, ს. სოკო ნიყვა, пластиночникъ, ერის. ლ.

**მარღაზი**, ს. მოძღვარი, духовный отецъ, 1 ქართლ 316.

**მარღვეველი**, ს. დამაქცეველი, разрушитель.

**მარღი**, ზედ. თვალ-თეთრი; ან მცირედ ელამი, бѣлоглазый; косоватый.

**მარყუჟი**, ს. ზორტულად შეკრული საბელი, петля у веревки, რუსულ. ქართ. ლ. ნ. петля.

**მარჩბივი**, ს. მრჩობლად დაბადებული ცხოველი ან ერთი ცალი მათი; ნიშანი ზოდიაქოსი, რომელიცა მიითვალავს მზესა მაისში; близнецъ; близнецы, знакъ зодіака.

**მარჩი**, **მარჩილი**, ს. ძველი ქართული ფული ხშირად მოხსენებული ვახტანგ-მეფის სამართალში, აწინდელი სამი აბაზის ვეცხლის ფული; გარნა იმერეთში ხმარობენ თეთრის თვლაში და ჰნიშნავს ექვსს შაურსა ან რუსულს 30 კოპ. ვეცხ. ფულსა; იმერნი მარჩილსა ჰხთვლიან ასფარად, და ფარა ღირს ¼ კოპ. серебряная монета въ 60 коп.; въ Имеретіи марчилъ стоилъ 100 пар. или 30 коп. сереб.: სამ. ვახტ. 16; 2 ქართლ. 170; დასტულ. 97.

**მარჩხი**, ს. თვალ-ჭროლა, თვალჭრელი, сѣроглазый, ნ. ჩ. ლ; ნ. ალიელი.

**მარცვალი**, ს. თესლი მოსავალთა; ქიქმატი, ჭიოტა ქვირითისა, მარგალიტისა, მძივთა, და მისთანათა; ღრამ. ლექსი ერთის ხმოვანის ასოთურთ; сѣмя; зерно; грам. слогъ, складъ; მარცვალი მდოგვისა, зерно горчичное, პილპილის მარცვალი,- перечное зерно, მარგალიტის მარცვალი, жемчужина, პურის მარცვალი, кроха хлѣбная, ლექსი მრავალმარცვლოვანი, многосложное слово, **მარცვლიანი**, **მარცვლოვანი**, **მარცვლებიანი**, ზედ. зернистый, ორ მარცვლოვანი სიტყვა, двухсложное слово, **მარცვლედი**, односложное слово.

**მარცხალი**, ს. ანდრია ხალოხის წიგნში.

**მარცხვენი**, **-ცხვინალი**, **-ცხვენელი**, ს. срамникъ, ლევიტ. 18—7.

**მარცხება** (ვა), ზ. მ. ვსძლევ, მოვერევი, დავსცემ, ვაჯობებ, побѣдить; (ვიმარცხები, -ხე; ვმარცხდები, -დი), ზ. ვდ. ვიძლევი, побѣждаться.

**მარცხენა** (სომხ.), **-ნე**, ზედ. მხარე პირისპირ მარ-

ჯვენისა; ან მარცხენა ხელი, лѣвый; лѣвая рука; **მარცხენით**, ზზ. по лѣвую руку, ошую, მარცხენა მხარე, лѣвая сторона, მაც. 25—33, 41; მუნჯე 6—3, **მარცხნივ**, ზზ. въ лѣво, на лѣво, **მარცხუღმ**, ზზ. მარცხენა მხარეს, въ лѣво, на лѣво, მაც. 20—21, 23.

**მარცხი**, ს. უბედობა, სიმარცხე, წარუმართებელობა საქმეში, ზიანი, დაკლება; კაცი უგერგილო, არა მარჯვე, არ ხელოვური; неудача; изъянъ, убытокъ; человѣкъ несмѣтливый, неискусный, нерасторопный; მოურავ. 199; ქილ. 341; მარცხი საქმე, неудачное дѣло, მოურავ. 63; დიდი მარცხია მტრისათვის, большая неудача для врага, დარეჯ. 25.

**მარწვილი**, ს. ყმაწვილი, ახალგაზდა კაცი, юноша.

**მარწუხი**, ს. ცკეცი მჭედელთა დასაჭერი გახურებულის რკინისა; клещи, მრავლ. მარწუხები, ს. კოჭი ჭერისა; конь, верхній брусъ на кровлѣ, ისაი. 6—6; 62—6; გამოსლ. 27—10.

**მარწყვი**, ს. მელის კაკალა, უელი, клубника, სახენი ამისნი: პურის-ცომა, მანერუხა, ხენდრო, გოდორა, ხვისხვინა; პ. ფ. ლ. ზუნ. ლ; ნ. ჩ. ლ; **-მინდვრისა ან გარეული**, მცენ. დარდალა, წიამბოლე; земляника.

**მარხევი**, ზედ. მრხეველი, მრწეველი, зыбкій.

**მარხვა**, სხ. არ მიღება სახსნილო საჭმლისა, ან დრო, როდესაც აღკრძალულია სახსნილო საჭმლის მიღება, пощенье; постъ, გალაც. 5—2; ქრისტეშობის მარხვა, рождественскій постъ, დიდ-მარხვა, великій постъ, მარიამობის მარხვა: госпожинки, успенскій постъ, მარხვის შენახვა, поститься, მარხვის პირი, начало поста; **მარხვანი**, ს. წიგნი საგალობელთა, რომელნიც წარიკითხებიან მეზვერისა და ფარისეველის კვირიდგან სრულიად დიდ-მარხვასა, ვიდრე პასექამდე, тріодь постная, **მარხვა** (ვჰმარხავ, -ხე, სამღ. წერ. ვიმარხნე); ზ. მ. ვჰსცავ, ვჰფარავ, ვინახავ; დავჰმარხავ, დავჰფლავ, მიწას მივაბარებ მიცვალებულსა, хранить, хоронить, прятать, скрывать въ потаенное мѣсто; хоронить, предавать покойника землѣ; დაბად. 37—10; ცოცხალსა მმარხავ, ты за живо хоронишь меня, (ვიმარხავ), ზ. მიჩ. დავიცავ, დავიკრძალავ, შევინახავ; ვჰმარხულობ, მარხვას ვინახავ, хранить, блюсти, соблюдать; поститься; ფსალ. 39—1; 77—10; 118—8, 9; მაც. 4—2; 6—16, 17; -საიდუმლოსა, хранить тайну, ვიმარხნე გზანი ჩემნი, буду стеречь путь мой, ფსალ. 38—1; (ვუმარხავ), ზ. მიჩ. დავუცვავ, დავუფარავ, хранить чей (секретъ), -რისხვასა, питать къ кому гнѣвъ, ისო ზირაქ. 28—3; (ვიმარხები, -ხე), ზ. ვ. დავიცვი, დავიფარვი, შევინახვი: დავსაფლავდები, მიწას მივებარები, сохраняться, соблюдаться, похороняться; похорониться, **მარხული**, მიმ. მარხვის შემნახავი, наблюдающій постъ; **მარხულობა**, ს. მარხვის შენახვა, пощеніе, воздержаніе отъ пищи, ქილ. 578; (ვჰმარხულობ, სრ. არა აქვს), ზ. მ. მარხვას ვინახავ, поститься, **მარხვება** (ვა), ზ. მ. მარხვას შევანახვინებ, заставить поститься, ლუკ. 5—34; (ვიმარხვებ, -ვე), ზ. მიჩ. მარხვას შევინახავ, поститься.

**მარხი**, ს. მხარი, ბეჭი, плечо, рамена, გამოსლ 28—25; ბრგე, ღონიერი, рослый, дородный, плотный мужчина, საბ. ლ.

**მარხილი** (არაბ.), ს. უთვალო ურემი ხელნებით სათრეველი თოვლზედ, მომცრო მარხილსა ჰქვიან ციგა ან მანჯიკი, сани.

**მარჯანი** (არაბ.), ს. ძოწი, წითელი მძივები ზღვაში პოვებულნი, რომლისამე ხისაგან, кораллъ, -ტუჩი, красныя губы, ანც. 5—4; ზუნ. ლ.

**მარჯანი**, ს. მცირე ბაზი თვალ შავი, небольшой соколъ черноглазый, საბ. ლ; მოურავ. 95.

**მარჯვე**, ზედ. მოხერხებული, შესაფერი, წარსამატებელი, удобный, удачный; способный, მარჯვე კაცი, удалый, ловкій мужчина, მარჯვე გასავალი, удобный проходъ, მარჯვე ჟამი, удобное время, მარჯვე ყმაწვილი, ловкій юноша, თვალად მარჯვე, ე. ი. თვალად მოსაწონი, ნამაქიანი ქალი, სანდომიანი, привлекательная женщина, ვეფხ. 1071; ენა მარჯვე, острый языкъ, ქილ. 497; მარჯვე სიტყვა, острое слово; **მარჯვედ**, ზზ. მომარჯვებით, мѣтко; მარჯვედ სროლა, мѣтко стрѣлять, **მარჯვება** ან **მარჯვა**, სზ. წარმატება, განმარჯვება, успѣхъ, 1 ქართლ. 197, 299; (ვიმარჯვებ, -ჯვე ან ვიმარჯვი, -ჯვე), ზ. მიჩ. წარვიმართებ, მივიღებ კეთილსა წარმატებასა; ვაჯობებ; ვასწრობ საქმეში; успѣвать, имѣть успѣхъ, удачу; достигать желаемаго; побѣдить, одолѣть; 2 ქართლ. 197; ვიმარჯვებ საქმეთა, достигаю желаемаго успѣха въ дѣлахъ, (ვამარჯვებ, -ვე), ზ. მ. განვამხნევ, სიმარჯვეს ვაძლევ საქმეში, воодушевлять, (ვუმარჯვებ ან ვუმარჯვი, -ვე), ზ. მიჩ. წარვუმართებ საქმეს; მოვუმარჯვებ, გავუნიშნავ: способствовать; приспособить, приноровить, направить; ისარი გულს უმარჯვა, რუსუდ. 83; направилъ стрѣлу прямо въ грудь, (ვუმარჯვდები, -დი), ზ. ვდ. წარვემართები, одерживать верхъ, დარეჯ. 45; (ვემარჯვები, -ჯვე), ზ. თვ. имѣть успѣхъ, ზუნ. 71; კავშ. 254; 1 ქართლ. 297; (მემარჯვება, სრ. მმარჯვებია), ზ. თვ. мнѣ везетъ, имѣю успѣхъ, რა უფრო გმარჯვიათ? что вамъ приноситъ счастіе, დარეჯ 108; და თუ გმარჯვია შევიბნეთ, если тебѣ везетъ счастіе, то сразимся; 2 დარეჯ. 76; **მარჯვეობა**, ს. გამარჯვება, успѣхъ, побѣда, **მარჯობა**, მაგ. სიტყვისა, ს. მოსწრება სიტყვისა, острота слова, 2 ქართლ. 318; **მარჯვენა**, ზედ. მხარე მარჯვენის ხელის კერძო, правый, десный; -ხელი, правая рука, მაც. 25—33; 34; **მარჯვენე**, ს. მარჯვენა ხელი, правая рука, მაც. 6—3; ფსალ. 25—10; **მარჯვენით**, **მარჯვნივ**, **მარჯუღმ**, ზზ. на право, ფსალ. 15—7, 10; მაც. 27—38. [стальное точило.

**მაზათი**, ს. ბასრის სალესავი მცირე დანისა და სხ.

**მაზალა** (არაბ.), ს. ნივთი მომზადებული საშენებლად ან საკეთებლად რისამე; სანელებელი სანოვაგეთა და საჭმელთა; матеріалъ; припасы; снадобье; приправа въ кушаньѣ; სიტყვის მასალა, ე. ი. სამაგალითო სიტყვა, საანდაზო, поговорка, притча, пословица, прибаутка.

**მაზარი**, ნ. მეხერი; **მაზარაგი**, ს. ნაწლევი ხაზრდოს დამცველი; кишка, საბ. ლ. ზუნ. ლ.

**მასაქმებელი**, ზედ. სასაქმებელი, слабительное.

**მასახელებელი**, ს. ვინც დაასახელებს პირსა ან ნივთსა, кто поименно называетъ лице или вещи, 1 ქართლ. 312.

**მასე**, ს. თევზთბადე. ცალწვერი და მხუბუქი, рыболовная сѣть, საბ. ლ.

**მასესხებელი**, ს. მავასხებელი, заимодавецъ.

**მასვეობა**, ს. იგივეობა, ისივეობა, тождество, полное сходство, подобіе, კავშ. 73; 231.

**მასი**, ს. კესის ნახევარი, ე. ი. 15 სეკუნდი, 15 секундъ, ნ. ჟამი.

**მასიამოვნებელი**, ზედ. მაამებელი, угодливый, услужливый.

**მასკა** (არაბ.), ს. პირზედ მისაფარი სახე, маска.

**მასკარადი**, ს. შექცევა მასკით, маскарадъ.

**მასკვლავი**, მდაბ. ვარსკვლავი, звѣзда.

**მასკნე**, ს. გოგრისა ან ვაზის რქა, რომელიც ძაფივით შეეხვევა ხესა, гроздь, вѣтвь виноградной лозы; ეზეკ. 17—7, 10.

**მასლაათი** (არაბ.), ს. საუბარი, გართვა ლაპარაკში, მუსაიფობა, бесѣда, 1 ქართლ. 245; ჟარამ. 415; მირ. 107.

**მასლაათება** (ვემასლაათები), ზ. თვ. бесѣдовать.

**მასმევი**, ს дающій пить, მარკ. 1—45.

**მასმენელი**, ს. დამბეზღებელი ცილის მწამებელი, клеветникъ, 1 ტიმ. 3—11.

**მასპინძელი**, ს. პურის უფალი, დამხვედრი სტუმართა თავისს სახლში, хозяинъ, хозяйка во время обѣда, странноприимецъ, ბაქრ. 213, **მასპინძლობა**, ს. წვეულობა; (სტუმართა), угощеніе, (ვი, ვუმასპინძლებ, -ლე, ვემასპინძლები, ვმასპინძლობ, ხრ. არა აქვს), ზ. მ. დავუხვდები სტუმართ, угощать, принимать гостей, 2 ქართლ. 123; ვეფხ. 465, 1072; ქილ. 303; მიმასპინძლა, ე. ი. მისტუმრა, онъ угостилъ меня.

**მასრა**, ს. მოკლე ნაჭერი ლერწმისა საზედაოს დასახვევი; ამგვარი ნაჭერი ლერწმისა ან სოლინარი ხისა, ძვლისა და მისთანათა; ჩასაყრელი ერთის სროლის ტყვია წამლისა თოფისათვის, ამგვარი მასრები ჩაიწყობიან სასწრაფოში, цѣвка, шпулька, трубочка на которой наматывается утокъ; патронъ, трубка для ружейнаго заряда; ნოტიოს მასრით ამოვსრუტავ, высасываю влагу посредствомъ трубочки, **მასრული**, ნ. ნასრული.

**მასრულებელი**, ს. დამასრულებელი, оканчиватель,

**მასრულებლობა**, ს. სისრულე, полнота, კავშ. 284.

**მასტაკი** (ბერძნ.), ს. თეთრი კევი, бѣлая мастика.

**მასტაო**, **მასტავა**, ს. დო ხორცით და ბრინჯით ნამზადი, кушанье изъ пахтаннаго молока, говядины и риса.

**მასტიკი**, ს. ფეიქრის იარაღი, инструментъ ткачей.

**მასტიკი**, ს. პარკეტის პოლის გასაწმენდავი, შედგენილი ზეთისა და წმინდა სანთლისაგან, мастика у полотеровъ.

**მასუკან**, **მასუკანით**, ზზ. შემდგომ, потомъ, ვეფხ. 127.

**მასხარა** (არაბ.), ს. შემაქცევარი, ხუმარა, ლაზღანდარა, шутъ; მასხარათ აგდება, поднять на смѣхъ, **მასხარაობა**, **-რობა**, ს. ხუმრობა, ლაზღანდარობა, шутовство, шутки, ხომს. 209; (ვჰმასხარობ, ვიმასხარებ, -რე), ზ. ვ. шутить.

**მასწავლებელი**, **მასწავლელი**, ს. მოძღვარი, ოსტატი, наставникъ, учитель, **-ბლად**, ზზ. სასწავლებლად, для обученія.

**მასხალა**, ს. მასხალასა ვჰკრავ, шлифовать.

**მატა**, ნ. ლაქაშა.

**მატაკარანი** (ხომს.), ს. სუფრის გამგებელი, სალთხუცესი, მეტაბლე, нарядчикъ, метрдотель, распорядитель стола, მარტ. 1—76.

**მატარებელი**, ს. გზის მჩვენებელი, მასწავლებელი, путеводитель, кондукторъ, -სპილოსი, вожатый слона, -ენისა, пересказщикъ, сплетникъ, ქილ. 210.

**მატართაცი**, ს. წარამარა, არა მკითხე-მიამბე, არ სათქმელის წამომთქმელი, пустомеля, болтунъ.

**მატება**, სს. прибавленіе, прибавка; (ვჰმატებ, -ტე; ვამატებ, შემოკლ. ვჰმატ, -ტე; ვუმატებ, -ტე), ზ. მ. დავართავ, მოვუმატებ; მოვუხართავ. წარვმართებ; შევსძინებ; 2 ქართლ. 543; прибавлять, придавать; способствовать къ успѣхамъ, доставить кому прибыль; 1 კორ. 15—41; 2 კორ. 1—5; ქილ. 200; 2 ქართლ. 543; (ვიმატებ, -ტე; შემოკლ. ვიმატ, -ტე); შევიძინებ, დავირთავ, მოვიმატებ; წარვიმართებ; прибавить себѣ; прибавляться, увеличиваться, умножаться; მთოვარემ იმატა, луна народилась, დღემ იმატა, день увеличился, ვისრ. 22; 1 ქართლ. 274; (ვემატები, -ტე), ზ. თვ. შევეძინები, მოვემატები, прибавляться, увеличиваться, ალ. 117; მდინარეს წყალი ემატება, вода въ рѣкѣ прибываетъ, დღეს ემატება, дни начали прибывать, ჯამაგირი მემატება, мнѣ прибавляютъ жалованьѣ; გულოვნობა გვემატება, храбрость въ насъ увеличивается; **მატულობა** (ვჰმატულობ, ხრ. არა აქვს), ზ. მ. ვიმატებ, შევიძინებ, прибавляться, увеличиваться; **მატება** (ვჰმატებ, შემოკლ. ვჰმატ); ზ. უ. აღვემატები, ვუალრებობ, ვუმეტიობ; превосходить, превышать достоинствомъ или количествомъ, ფილიპ. 4—7; მმატებ, მმატე, превосходишь меня, დაბად. 41—42.

**მატემატიკა**, ს. სწავლა რაოდენობათა თვის ქვემდებარეთა ზომისა, математика, ლოღ. 8; **-კური**, математическій.

**მატიანე**, ს. სალუთო ან საეკკლესიო ისტორია ძველისა ან ახლის აღთქმისა; ან გრაგნილი რომელსა ზედაცა აღწერილ არს ესე ვითარი ისტორია; ეზეკ. 3—1, 2; ან სადღეო აღწერა, დავთარი, ტომარი, ქილ. 51; მოთხრობა, მეფეთა ცხოვრება ან მოსახსენებელი წიგნი, 1 ეზრა. 6—1; свитокъ, содержащій исторію ветхаго или новаго завѣта, исторію царей, лѣтопись; журналъ, дневникъ; или памятная книжка; საძიებელი მატიანეთა, указатель содержанія книги, დაბად. 1025.

**მატიტელა**, ს. მცენ. კამპეტი, спорышъ, воробьины язычки, ერისთ. ლ. ივანე ბატონ; кровавникъ, кровавикъ (раст.); кровянка, ბუნ. ლ; ფ. პ. ლ.

**მატკივნეული**, **-ნველი**, ზედ. причиняющій боль.

**მატლი**, ს. ჭია ქვეწარმავალი, червь.

**მატოტი**, ს. მცენ. მათოთი, болиголовъ, омегъ, საბ. ლ; პ. ფ. ლ.

**მატუტი**, ნ. მათოთი.

**მატრაბაზი** (არაბ.), ს. ძველ-ძულების გამსყიდავი; ჩარჩი; торгующій подержанными вещами; барышникъ, торгашъ, маклакъ.

**მატრაკვეცა**, ს. მხევლის მხევალი, პაწუა, პაწიკელა, дѣвчонка, помощница няньки или горничной.

**მატუკი**, ს. მცენ. ან მაჭანკალი, сводникъ, საბ. ლ.

**მატულობა** (ვჰმატულობ), ზ. უ. მოვიმატებ, прибавляться, увеличиваться.

**მატური**, ს. სასაფლაოზედ მოვლებული მცირე გალავანი, ერთის ნათესავის მიცვალებულთა თვის; мѣсто на кладбищѣ, огражденное рѣшеткою для одного семейства, ნ. ჩ. ლ. მეტად ბალნიანი, волосатый, საბ. ლ. 4 მეფეთ. 1—8, დაბეჭდ. დაბადებაში ტყავი ჰწერია.

**მატყვი**, ს. მომთხრობი, მთქმელი, разскащикъ, 2 ქართლ. 483; შუა მატყვი, შუა მოლაპარაკე, переговорщикъ, ქილ. 245.

**მატყლი**, ს. ცხვრის ბალანი, шерсть, **-ლის თავა**, მცენ. татарникъ колючій, ერ. ლ. **მატყლეული**, ზედ. шерстяной.

**მატყუა**, ს. მაცნობელი, შემატყობინებელი, вѣстникъ, ქილ. 118.

**მატყუარი, -ყუვარი, -ყუვებელი**, ს. მომატყუვებელი, обманщикъ, მატყუარობა, ს. ტყუვილი, საცთური, обманъ; მატყუვებლობა, ს. საცთური, обманчивость, ვისრ. 44.

**მაუდი**, ს. სკლატი, ლანდრა, сукно.

**მაუკვდავებელი**, ს. უკვდავად მყოფელი, кто дѣлаетъ кого безсмертнымъ, ტიმ. 12.

**მაურავი**, ნ. **მოურავი**.

**მაურვებელი**, ს. მზრუნავი, попечитель, 1 ქართლ. 268.

**მაურზინა**, ს. მცენ. кавказская брусника, ერის. ლ.

**მაუწყებელი**, ს. მაცნობებელი, მახარობელი, извѣститель, დაბად. 41—25, **მაუწყებლობა**, ს. извѣщеніе, (ვჰმაუწყებლობ, ხრ. არა აქვს); ზ. მ. ვაუწყებ, ვაცნობებ, извѣщать, ლოღ. 125.

**მაფარი**, ს. საფარი ან ჩადრი, покрывало, საბ. ლ.

**მაფენი შუქისა**, ს. შუქის მომფენი, растилающій свѣтъ, ვეფხ. 1439.

**მაფერებელი**, ს. მიმფერებელი, льстецъ.

**მაფრაშა** (არაბ.), ს. გვალაგი, გულაგი, ნატის ტომარა, чемоданъ.

**მაფრახი**, ს. ბრინჯაო, სინა, бронза; бѣлое желѣзо, ფიზიკ. 96.

**მაფუფუნებელი გულთა ხმა**, ს. желанный, лестный, 270.

**მაფუცებელი**, ს. დამაფიცებელი, заклинатель.

**მაქანარი**, ს. ხევის პირი ფლატიანი, яръ, крутой берегъ рѣки, обрывъ, იერემ. 50—44.

**მაქებელი**, ს. ქების შემსხმელი, хвалитель, **მაქებლობა**, ს. შესხმა, хваленіе, მარტ. 1—144.

**მაქანებელი**, ს. качальщикъ.

**მაქარვებელი**, ს. მომაქარვებელი, მომალხენელი, ლხენის მომცემ, разгоняющій скуку, ვისრ. 35.

**მაქმანი**, ს. ნაქმანი, თხლად ქსოვილი მერდინივით, кружево, 4 მეფ. 4—15.

**მაქო**, ს. ფეიქრის იარაღი, შუაზედ აქვს ნახვრეტი მასრის ჩასადები და ქსელის შუა გატარებითა შეაქსოვს საზედაოსა, ткутъ, ткальный челнокъ.

**მაქური**, ს. სალესავი დანისა სუფთა, брусокъ, точилка.

**მაქცევი, -ველი**, ს. დამქცევი, разрушитель, დამბრუნავი, кто ворочаетъ чѣмъ, ქილ. 28.

**მაღაზია, -ზეინა**, ამბარი ან ქულბაგი, магазинъ.

**მაღალი** (სანსკ. ბერძ.), ქვეიდამ ზე განვრცობით უმეტესი სხვათა, ამაღლებული, შემაღლებული; დიდი; ხშირად იხმარების ნაცვლად ღმერთი; высокій возвышенный; великій, большой; всевышній (Богъ); -მთა, высокая гора, -კოშკი, высокая башня, -ხმა, высокій голосъ, მაღალი აზრი, высокая мысль, მრავლ. მაღალნი, ს. საკურთხეველი, олтарь, იერემ. 19—5; შედარებ. ხარ. უმაღლესი, высшій, высочайшій; უმაღლესი მთა, высочайшая гора, უმაღლესი მთავრობა, высшее начальство, უმაღლესი ნება, высочайшая воля, უმაღლესი ჯილდო, высочайшая награда, მაღალ დაბალი ხმა, высокій и низкій голосъ, **მაღალ აღმატებული**, ზედ. ტიტლო 1 და 2 მოხელეთა, высокопревосходительный, **მაღალ-აღმატებულება**, ს. высокопревосходительство; **მაღალ-გვაროვანი**, ს. წარჩინებული, знатный, **მაღალ-გვაროვნობა**, ს. წარჩინებულება, знатность. **მაღალ-თავიანი**, ზედ. სამრეკლო, კოშკი და მის თანანი მაღალნი, высоковерхій, **მაღალ-კეთილშობილი**, ზედ. высокоблагородный, **მაღალ-კეთილშობილება**, ს. ტიტლო მოხელეთა 8, 7 და 6 ხარისხთა; высокоблагородіе, **მაღალ-მხედველობა**, ს. მაღალი სიბრძნე, высокомудріе, **მაღალ-პატივ-ცემული**, ზედ. высокопочтенный, **მაღალ-პატივ-ცემულება**, ს. высокопочитаніе, **მაღალ-ღირსება**, ს. ტიტლო დეკანოზთა და არქიმანდრიტთა, высокопреподобіе, **მაღალ-ღირსი**, ზედ. высокопреподобный, **მაღლა**, **მაღლად**, ზზ. ზევით, высоко; вверхъ, на верху, **მაღლა-მხედი**, дальновидный, **მაღლა-მხტომელი**, ვეფხ. 75; высокопрыгающій; **მაღლა-მაღლად**, превысоко, **მაღლარი**, ს. ვენახი მაღალ-ხეებზედ გაშვებული, виноградъ, пущенный на деревѣ, ან მთებიანი, гористый, 1 ქართ. 176, **მაღლება** (ვამაღლებ, -ლე), ზ. მ. ავამაღლებ, возвышать, -კედელსა, возвысять стѣну, -ხმასა, возвышать голосъ, (ვიმაღლებ, -ლე), ზ. მიჩ. აღვიმაღლებ, возвышать себя, -თავსა, возвышать себя, загордиться, ვიმაღლებ ხმასა, возвысить свой голосъ, (ვჰმაღლდები, -დი), ზ. ვდ. მაღალი შევიქმნები, возвышаться, становиться высокимъ, **მაღლობა**, სზ. სიმაღლე; ამპარტავნობა; ზვაობ, ზესთა მჩენობა, высокость; высокомѣріе; ერისთ. 2—39; (ვჰმაღლობ, ხრ. არა აქვს; სამღთო წერილში, ვჰმაღლოი), ზ. უ. ვდიდობ; თავი მომაქვს, ვამპარტავნობ, возвышаться, высокомѣрничать, гордиться, იაკ. 3—5; (ვჰმაღლდები. -დი), ზ. ვდ. შევმაღლდები, აღვჰმაღლდები, дѣлаться высокимъ, возвышаться, **მაღლობი**, ს. მაღალი ადგილი, мѣсто возвышенное, დასტ. 44, **მაღლოობა**, იგივე მაღლობა.

**მაღალი**, ნ. მაყალი.

**მაღანიკონი**, ს. ღვინის განსაზავებელი საეკკლესიო ჭურჭელი, церковный сосудъ для вина, (დიდსტიბიკონში).
**მაღანძი**, ს. ვაშკარანი, сумка, საბ. ლ.
**მაღაო**, ს. ცხენის სენი ყელში лошадиная болѣзнь: воспаленіе горла, საბ. ლ..
**მაღარო**, ს. ქანი, ლითონის სათხრელი, копь, шахта, рудникъ, ქვის ნახშირის მაღარო, каменноугольная копь.
**მაღდანოზი** (ოსმ.), ს. ოხრახოში, петрушка.
**მაღვება**, ს. ვნება, вредъ, ქილ. 574.
**მაღი** (სპარ.), ს. მოგვი, магъ, жрецъ.
**მაღისტრი** (ლათ.), ს. მოწაფე უნივერსიტეტისა ხარისხით უფროსი კანდიდატზედ, магистръ.
**მაღლა**, **მაღლება**, **მაღლარი**, **მაღლობი**, ნ. მაღალი.
**მაღლარი**, ს. ოთხი ქცევა მიწისა იმერეთში, мѣра земли: 4-хъ дневное паханье, ნ. მაღალი.
**მაღნარი**, ს. ხშირი და შამბიანი ტყე მთაში, дремучій лѣсъ въ горахъ, дубрава, ფსალ. 28—9; 73—5; 82—14; მოურ. 116, ამბაკ. 3—3; 1 მეფ. 23—19, **მაღნარიანობა**, ს. ტყიანობა, лѣсомъ покрытая мѣстность, ტიმოთ. 114.
**მაღნეზია**, ს. магнезія.
**მაღნიტი**, ნ. მაგნიტი.
**მაღორებელი**, ს. მომატყუვებელი, обманщикъ, ზედ. обманчивый, ვისრ. 178
**მაღრანი**, ს. მფრინ. თათრულად, თულაშ; ქილ. 335.
**მაღრიბი** (არაბ.), ს. დასავლეთი არაბულად, западъ, შავთ. 2; **მაღრიბელი**, ს. მაღრიბს ქვეყანაში მცხოვრები, житель запада: მაღრიბული, ზედ. ნივთი რამ დასავლეთის ქვეყნისა, западный, ვეფხ. 1182; მაღრიბნი, ს. დასავლეთის მცხოვრებნი, житель запада, ვეფხ. 920.
**მაყალი** (ოსმ.), ს. მანღალი, მანკანი, жаровня.
**მაყარი** (არაბ.), ს. ძმადი, ეჯიბი სასიძოსთან მიმყოლი ქორწილში, გარნა ქალის მიმყოლს ეწოდება მდადე და მძლიონი; ვეფხ. 427; 1546; აგრეთვე 141, განმ. თეიმ. ბატ шаферъ при женихѣ, дружка, ნ. ეჯიბი, ძმადი, მდადე და მძლიონი; მაყრული (სიმღერა), ს. სიმღერა მაყრებთა, რომელსაც მოჰყავთ შინა ეკკლესიიდამ ახალ-ნაქორწილები, пѣсня поѣзжанъ новобрачныхъ во время шествія изъ церкви домой, ერისთ. 2—39.
**მაყაში**, ს. ნ ქლუნი, щипцы.
**მაყვალი**, ს. მცენ. მეგრ. მუყი, ежовика, ბუნ. ლ; პ. ფ. ლ. ერის. ლ: ბუნ. კ. 9; გამოსლ. 3—2; მაყულოვანი, ს. ბუჩქი მაყვალთა, кустъ ежовики, გამოსლ. 3—2; მარკ. 12—26.
**მაყვედრებელი**, ს. საყვედურის მთქმელი, упрекатель, რომ. 15—3.
**მაყრული**, ნ. მაყარი; **მაყურებელი**, ს. მჭვრეტელი, მცქერელი, зритель, რუსუდ. 548; მროვ. 104.
**მაშ**, **მაშა**, კავშ. შემოკ. მა; а что? что же? მაშასადამე, слѣдовательно, 2 ქართლ. 314; დარეჯ. 2—22; კაცია 22; მაშა თურმე, поэтому, потому; хотя бы; დარეჯ. 51; მაშ რა ვჰქნა, что же мнѣ дѣлать, მაშ რა იყო, что же это было; ერისთ. 168; მაშ რა გინდა, მდაბ. მარაგინდა, чтожь ты хочешь, მაშ რაღ მომეცი, за чѣмъ же далъ.
**მაშა** (სპარ.), ს. მცენ. ცეცქა, ოსპის მსგავსი ხამარხო; горохъ персидскій похожій на чечевицу; მაშა-ლობიო, ნ. ლობიო.
**მაშა**, ს. ტკეცი, მარწუხი ცეცხლის ასაღები, щипцы для угля.
**მაშალა** (თათრ.), ღმერთმა ინებოს, ღვთისნება იყოს, да будетъ воля Божья, ანტ. 3. [მაშა.
**მაშა ლობიო**, ს. მცენ. ნახე ლობიო; მაშასადამე, ნ.
**მაშენებელი**, ს. აღმაშენებელი, ამგებელი, строитель, ეკკლესიის მაშენებელი, строитель церкви.
**მაშვენობა**, ს. მშვენიერობა, красота, прелесть, -ჰაერისა, прелесть климата, ქილ. 303; ვისრ. 1.
**მაშვენი**, **-ნებელი**, ს. შნოს მიმცემ, придающій прелесть, 2 ქართლ, 311.
**მაშვრალი**, ზედ. დაღალული, დაქანცული, усталый, ვეფხ. 78; ქილ. 236; ვისრ. 10; მატ. 11—28; იოან. 4-6; **მაშვრალობა**, ს. დაღალულობა, მოქანცულობა, усталость, მაშვრები, ზედ. იგივე მაშვრალი, მირიან. 163.
**მაშთაბი**, ნ. მაშტაბი.
**მაშია** (არაბ.), ს. წუღა, ქოში, башмаки съ каблуками, ალექს. 128.
**მაშიკი** (არაბ.), ს. მიჯნური, влюбленный, ერისთ. 73.
**მაშინ**, ზზ. დროებითი შეუდგების ლექსთა: ოდეს, რაჟამს, тогда, ფსალმ. 2—5; 50—19; მატ. 2—16, 17; მაშინც. მაშინაც, ზზ. и тогда, и въ такомъ случаѣ, სამ. ვახტ. 230, მაშინღა, მაშინვე, მაშინღა, ზზ. тогда же, въ ту минуту, **მაშინდელი**, ზედ. იმდროისა, тогдашній, ვეფხ. 318; მაშინდლიდგან, ზზ. იმ დროიდგან, съ того времени, ისაი. 45—21; დარეჯ. 2—19; ვისრ. 68.
**მაშინებელი**, ს. შიშის მიმცემი, стращатель.
**მაშკი**, ს. კალთა კარვისა ან წამოსასხამისა, пола; нижняя часть распашной одежды; наметъ шатра, მსაჯ. 4—18; მაშკები ტყავებისა, покровы изъ кожъ; გამოსლ. 39—14; რუსულში 39—34.
**მაშმელი**, ს. ფუტურო ხე; гнилое, дупловатое дерево, 1 ქართლ. 130; საბ. ლ.
**მაშოვარი**, მაშოარი, ს. მშოვნელი, შემძინებელი, пріобрѣтатель, ქილ. 23.
**მაშრაფა** (არაბ.), ს. დოსტაქანი, бокалъ, кружка, 1 ქართლ. 215.
**მაშრიყი** (არაბ.), ს. აღმოსავლეთი, востокъ, **მაშრიყელი**, ს. აღმოსავლეთის მცხოვრები, житель востока, **მაშრიყული**, ს. საღმოსავლეთო, восточный, ვეფხ. 962.
**მაშტაბი**, **მაშტარი**, ს. სახაზავი ოყორა, маштабъ; правило, линейка, **მაშფრალი**, ნახე მაშვრალი.
**მაშუქებელი**, ს. შუქის მომფენელი, растилающій лучъ, 1 ქართლ. 271.
**მაშფალა**, ს. კოკების ჩასაღგმელი ხეები საზიდრად, посилки для носки водяныхъ кувшинъ, жердь.
**მაშხალა** (არაბ.), ს. რკინის სასანთლე მაღალი, რომელზედაც ანთია სანათი ქონისა ან ზეთისა; высокій подсвѣчникъ въ которомъ горитъ жиръ или постное масло, жировикъ, каганецъ, მირ. 102; რუსუდ. 705; ვისრ. 108; მროვ. 59; **მაშხალოსანი**, ს. მაშხალას მჭერი, держащій жировикъ, ვისრ. 191.

**მაჩალო**, ს. სოკოა ერთვარი, порода грибовъ.

**მაჩვენებელი**, ს. მასწავლებელი, წინამძღოლი, указатель, რუსუდ. 376; **მაჩვენებლობა**, ს. დანახვება, სწავლობა, указаніе, რუსუდ. 356; ქილ. 131.

**მაჩვი**, ს. ცხოველი, барсукъ, **მაჩვ-ძღარბი**, ს. ცხოველი, дикобразъ, 2 სჯული. 14—7; ლევიტ. 11—6; ნ. ჩ. ლ.

**მაჩიჭელა**, ს. მცენარეა, ზუნ. ლ.

**მაჩქათელა**, ს. ფრთებიანი თაგვი, ღამურა, მღამიობი, нетопырь, летучая мышь, ნ. ჩ. ლ. ზუნ. ლ.

**მაჩხი**, ზედ. თვალ-ჭრელი, пестроглазый, საბ. ლ.

**მაჩხიბი**, ს. ჯადო, თვალთ მაქცი, колдунъ.

**მაჩხიბობა**, ს. ჯადოქრობა, колдовство, ვისრ. 98.

**მაცა**, ზმნისაგან ცადება, მაცალე, постой погоды.

**მაცდური**, **მაცთური**, **მაცდენელი**, ს. მომატყუებელი, მომაღორებელი, соблазнитель; обольститель; **მაცთომი**, იგივე მაცთური, მატ. 27—60; **გონება-მაცთური**, ს. обманщикъ, ტიტ. 1—10; **მაცთურობა**, **მაცთუნებლობა**, ს. საცთური, обманъ, соблазнъ; хитрость, лукавство, ქილ. 230, 345, 386; დარეჯ. 2—116; (ნ. ცბა).

**მაცილობელი**, ს. მოცილე. მოდავე; მეშფოთარი, ცილობის მოყვარე, оспариватель; спорщикъ, რომაელ. 10—21; ან მობაასე. диспутантъ.

**მაცნივი**, **მაცნობებელი**, ს. მაუწყებელი, извѣститель, 2 ქართლ. 265.

**მაცოცხლებელი**, ს. სიცოცხლის მომცემი, живитель, жизнедавецъ, ვისრ. 32; რუსუდ. 4, 382, 642; **მაცხ**, ნ. **დება**.

**მაცხადი**, ზედ. ცხადი, საჩინო, явный.

**მაცხოვარი**, ს. მხსნელი, მომცემი ცხოვრებისა იესო ქრისტე, Спаситель, Спасъ, **მაცხოვარება**, **მაცხოვრება**, ს. მხსნელობა; спасеніе, избавленіе; дарованіе кому жизни вѣчной; ისაი. 32—2; 61—10; 1 ქართლ. 75; დაბად. 41—15; მარკ. 2—27; **მაცხოვნებელი**, **მაცხოვრებელი**, ს. спаситель, жизнедавецъ.

**მაძაბუნებელი**, ს. დამჩაგრავი, кто обезкураживаетъ.

**მაძაგებელი**, **მაძაგი**, ს. გამკიცხავი, განმქიქავი, ругатель, поноситель.

**მაძებარი**, **მაძებნიერი**, ჩახრ. 2, ს. მძებნელი, искатель, რუსუდ. 575.

**მაძოვარი**, ზედ. მძოველი, насущій, ქილ. 448.

**მაძს**, ნახე ძება (მაძს).

**მაძღარი**, ს. საზრდელით გულსავს, сытый, მაძღარი მშიერს ემართლებინ, ანდ. сытый голоднаго не разумѣетъ; ვისრ.; -წელიწადი, урожайный годъ, **მაძღრივ**, ზზ. до сыта, გამოსლ. 16—3; **მაძღრობა**, **მაძღრისობა**, ს. сытность, 1 ქართლ. 387.

**მაწავართა**, ს. რძის სიჭარბისაგან ძუძუების ტკივილი, грудница, რ. ქ. ლ.

**მაწაგი**, ს. ზილფი, კავები, локоны, ქილ. 260.

**მაწანწალა**, ს. ცუდად მოხიარულე, шатунъ, бродяга.

**მაწრთოვე**, **-ვებელი**, ს. შემადგენელი, образователь, მეტაფიზ. 92.

**მაწაქი**, ს. მცენარეა, საბ. ლ.

**მაწაწურა**, ს. ტყავკორა, ღვინის ჭურჭელთ გასარეცხი ხრალი, мочалка для мытья винныхъ кувшинъ.

**მაწევარი**, ს. მომწევნელი, догонщикъ, кто догоняетъ, რუსუდ. 99.

**მაწევნები**, ს. იგივე მაწევარი; погонъ, 1 ქართლ. 188.

**მაწვევარი**, **მაწვეველი**, ს. მომწვევი; пригласитель, ვეფხ. 1117; 2 ქართლ. 159; გამოსლ. 5—6. რუსუდ. 437; ვისრ. 46, -საქმისა, приглашающій работать, გამოს. 5—10.

**მაწვიმებელი**, ს. წვიმის მომცემი, кто даетъ дождь, იერემ. 14—22; -ცრემლისა, проливающій слезы, -ისრისა, кто бросаетъ стрѣлы, 313; **მაწვიმებლობა**, ს. ფრქვევა წვიმასავით მაგალ. -წყალობისა, раздаваніе милостей, რუსუდ. 263.

**მაწვნის-დედა**, ს. закваска молока.

**მაწლაკუნა**, ს. მტლოშავი, კაპუნა; кто лижетъ щелкая языкомъ, лизунъ.

**მაწოვარი**, ს. ჩჩვილთ მაწოვებელი დედა ან ძიძა; ძუძუთა, ძუძუ მწოვარი ყრმა, кормящая грудью ребенка; грудной ребенокъ; **მაწოვებელი**, **მაწოვნებელი**, ს. ჩჩვილთ მაწოვარი დედა ან ძიძა, кормилица, 1 ქართლ. 84; სიბრ. 157.

**მაწონი**, ს. წველა, შედედებული რძე, простокваша, -წვნის დედა, ნ. თავის ადგილს.

**მაწყევარი**, ს. დამწყეველი, проклинатель.

**მაწყენარი**, **მაწყინარი**, ზედ. სავნებელი, вредный.

**მაწყენი**, **მაწყინებელი**, ს. გამამწარებელი, შემაწუხებელი, огорчитель, ვისრ. 168; მაწყინარობა. ს. სავნებლობა, вредность, вредъ, ქილ. 302, 307, 574; -სიტყვით, язвить словами, 2 ქართლ. 522.

**მაჭაკალი**, **მაჭანკალი**, ს. შუამავალი კაცი ან დედაკაცი, сводникъ; сваха; ვისრ. 126; **მაჭანკლობა**, ს. შუამავლობა, сводничество, ვისრ. 44 (ვჰმაჭანკლობ). ზ. უ. ვშუამავლობ, сводничать, სამ. ვასტ. 69; **მაჭანკლება** (ვუ, ვი), ზ. მიჩ. сватать, ანტ. 6—12; (ვა), ზ. მ. ვაიძულებ შუამავლობას, заставить сватать.

**მაჭარი**, ს. ახალ დაწურვილი ღვინო, ტკბილი, молодое вино, чихиръ.

**მაჭახელა**, თოფია ერთგვარი, ბაქრ. 166.

**მაჭი**, ს. ერქვნის სახელური, рукоятка у плуга.

**მაჭივა**, ს. ღვრიტა, ყველის შესადედებელი, молочникъ, сычужокъ, частица телячьяго желудка, которую сыровары кладутъ въ прѣсное молоко, чтобы оно свернулось.

**მაჭყვადური**, ს. ერთგვარი ყურძენი, порода винограда.

**მახა**, ს. ერთგვარი მოსავალი ასლსა ჰგავს, оркишь, хлѣбное растеніе, ზუნ. ლ. полуполба, ერის. ლ.

**მახათი** (არაბ), ს. დიდი ნემსი ლაზლის ტომრების ან ჭილობის საკერავი, игла, **მახალა**, ნახე ხლა.

**მახალაკი**, ნ. მახალი.

**მახალი**, ს. ღვინოსავით სასმელი, напитокъ, შემოკვრა სტაქნებისა სადღეგრძელოს სმის დროს; ვეფხ. 1006. [сумка, ივლით. 13—10.

**მახალი**, ს. მანდიკი ან ხურჯინი, აბგა, переметная

**მახარა**, ს. მფრინ. ერის. ლ?
**მახარა**, ს. ჭია: ბოსცანა, жукъ навозный; ბუნ. ლ. медвѣдка, ერის. ლ.
**მახარი**, ს. კოლცას პალო, კამენი, სარგილი, ციხი, пробка винныхъ мѣховъ.
**მახარებელი**, ს. სახარების აღმწერი. Евангелистъ.
**მახარობელი**, ს. სასიხარულოს ამბის მომცანი; вѣстникъ радостей, приносящій радостную вѣсть; ვეფხ. 1422; **მახარობლობა**, ს. სასიხარულო ამბის მოცანა, возвещеніе радости, (ვჰ-მახარობლობ), ზ უ. სასიხარულო ამბავს მოყიცან, приносить радостную вѣсть, ქილ. 127, 448; **მახარებლება** (ვა), ზ. მ. извѣщать о чемъ либо радостномъ, ყარამ. 185.
**მახარობელი**, ს. პეპელა, бражникъ сосновый; погница озимая; ивовый шелкопрядъ, ერის. ლ.
**მახე**, ს. ზოგადი სახელი ნადირთა, მფრინველთ ან თევზთ შესაპყრობი, ახმენაკი; сѣть для ловли птицъ, рыбъ и животныхъ, მახეში ჩავარდა, попалъ въ сѣть, დაგება მახისა, раставить сѣть, მახენი არიან: მხეცთა საჭერად: **ხაფრხე** ან **ხაფანგი**, შემზადე-ბული რკინათა, გინა ძელთაგან, რომელსაც დამარ-ხვენ მარჯვეთა ადგილთა ქვეშე ფერხით გასაბმე-ლად დიდთა ნადირთა; **იხერძი**, არს შემზადებუ-ლი ძელთაგან, თავს დასაცემი; **ხარეგვავი** შესაპ-ყრობი მხეცთა დიდთა და წვრილთა; **ირეში**, მახე ხეთაგან და თოკთაგან შექმნილი, რათა ფერხით მა-ღლა შეჰკიდონ ნადირი; **ხაფეხო** ან **ხაიფეხო**, თოკით ადგილზედ დაბმული, რათა შეუპყრას ფე-ხი; **ჯილა-მშვილდი**, ცევრთა შინა მომართული მშვილდ-ისარი, რომელსაც გამომვლელი ნადირი შესძრავს, დახსლცება და მაშინვე დაეცემა; მახენი მფრინველთ სანადირონი: **ილინჯა**, სიროთათვის გა-ლიას მსგავსი; **აგანათი**, ჩხირით დასასხლეტ მახე; **მოდიკო**, მახე ხოხობთა და კაკაბთა; **ფაცერგო-დი**, ცრელთა საჭერი მახე კრკალითა და მშვილდი-თა შემზადებული; **აშრიალი** და **ოჯოჯა**, ქორთ თავსდასაცემი ბადე; **გუდურო**, ქორთა კისერს გარ-დასაცმელი მახე; **გაწარი**, მწერია, გნოლთა და მისთანათა გრძლად ნაგები მახე; თევზთა სანადირო ბადენი: **კონი** ან **ფაცერი** ორაგულთა; **ხაფიჩ-ხული**, ფიჩხულთა; **ოჩხი** სხვათა წვრილთა თევზთა.
**მახელ-მწიფებელი**, ზედ. უფლების მქონი, властный, ეკლეს. 8—8.
**მახვა** (ვჰმახავ, -ხე), ზ. მ. ვლეს, პირს გამოვუწყობ მახვილსა, გავამწვეცებ, вострить, точить, **მახ-ვება** (ვა), ზ. მ. იგივე მახვა; **მახვილი**, მიმ. და ზედ. შემოკლ. მახვი, გამახული; მკვეთრი, მჭრელი; გამჭრიახი; навостренный; вострый, острый; -ს. მკვეთრი საჭურველი; ნიშანი პროსოდიისა (´); შეის-წავე რომელი ქართულს ენასა შინა ორმარცვლო-ვანთა და სამმარცვლოვანთა ლექსთა შორის პირ-ველსა ზედა მარცვალსა ამაღლების ხმა, მაგალ: კაცი, მდინარე, ქალაქი: გარნა ოთხმარცვლოვანთა და უმეტესთა შორის ამაღლება ხმისა იქმნების და-ბოლოვებითგან მესამე მარცვალზე მაგალ: კაცისა-გან; დიდება, დიდებული, დიდებულებითა და სხ. мечъ, удареніе въ прасодіи; ყური სასმენლად მახული, ვეფხ. 817; ухо навостренное къ слу-шанью; -ხედვა ან თვალით მახვილი, зоркій, у кого острое зрѣніе; -გონება, острый умъ, მახვილ-ხმალი, владѣющій острымъ мечемъ, ვეფხ. 967; მკვეთრი მახვილი, острый мечъ, ვისრ. 13; **მახვილოსანი**, ს. მახვილით შეჭურვილი, мечепосецъ, **მახვილობა**, ს. სიმახვილე, отро-ста; თვალ-მახვილობა, ს. зоркость глаза, ქილ. 115, 591. **მახვილ-გონება**, -ბიანობა, ს. სიმ-კეთრე. გამჭრიახობა გონებისა, остроуміе; **მა-ხვილგონებიანი**, ს. остроумный.
**მახვეწარი**, ზედ. მხვეწნელი, მეოხი, მვედრებელი, умоляющій, **მახვეწრად**, ზზ. სახვეწრად, для умоленія, ქილ. 398; **მახვეწარობა**, ს. ვედრება, ოხა, просьба, умоленіе, ქილ. 398.
**მახვილი**, ნ. მახვა.
**მახვიმალი**, ს. სახეფისკვრე ფქვილი, мука для просвиръ, საბ. ლ. მახთა, ნ. მახცა.
**მახინა**, ს. მანქანა, махина.
**მახინჯი**, ს. სახიჩარი, გონჯი, დახამრული, уродъ.
**მახინჯობა**, ს. სიგონჯება; საქონლის პარვა (მეგრ.), уродство; конокрадство.
**მახიობელი**, ს. მაკვილაკი, მასხარა, ხუმარა, шутъ.
**მახლას**, ზზ. სწორეთ, მართლა, право, за правду, ერისთ. 2—153.
**მახლასი**, ს. საფეიქრო იარაღი, инструментъ тка-чей.
**მახლობელი**, ზედ. ახლო მყოფი, ახლო, близкій, ближній, გამოსლ. 11—2; -ლნი ადგილნი, близ-кія мѣста; ჭკუვის მახლობელია, это понятно, близко къ разумѣнію; ქილ. 495; 543: **მახლო-ბელ**, **მახლობლად**, ზზ. ახლოს, близко, **მა-ხლობლობა**, ს. ახლომყოფობა, სიახლოვე, бли-зость, (ვჰმახლობლობ, სრ. არა აქვს), მახლობე-ლი ვარ; быть близкимъ, მახლობელი ვარ, სრ. ვმახლოვდი, ზ. უ. быть близкимъ.
**მახმადიანი**, ს. თათრი, თათარის სარწმუნოებისა, ма-гометанинъ, **მახმადიანობა**, ს. თათრობა, маго-метанство, **-დიანური**, ზედ. თათრული, магоме-танскій.
**მახმარებელი**, ს. მომხმარებელი, употребитель, 2 ქართლ. 529.
**მახმორი**, ს. მცენ. მანკანი, ილი, кардамонъ.
**მახმუდა**, ს. მცენ. песья смерть (раст.); პ. ფ. ლ: обвойникъ, ერის. ლ.
**მახმური**, ზედ დალეული, მთვრალი, пьяный, ვეფხ. 927; **მახმურობა**, ს. სიმთვრალე, დალეულობა, пьянство, ვისრ. 146.
**მახმური**, ს. ხავერდი ნაქსოვი; მცენარე; бархатъ; бархатецъ (раст.).
**მახო**, ს. მჭრელი ჭანგი (ლომისა), острыя когти (льва), რუსუდ. 254.
**მახორა**, ს. ბოსცანა ნახე.
**მახოხი**, ს. ქაცოს შეჭამადი მჟავე, кисель изъ от-рубей, сулой.
**მახრუცი**, ს. ჭიქის სასმისი ჭრელებული, гранен-ный стаканъ, ღუთ. მეცე.
**მახს**, **გახს**, **ახს**, ზ. მახლავს, ახლო მაქვს; სათანადო არს ჩემდა; ნახე ხლება, близко мнѣ, тебѣ, ему; надлежитъ мнѣ, тебѣ, ему, საქმ. მოც. 9—37; 10—6; ნახე ხება; ახს დაბა რომელიმე მანგლისს, ზედ-წოდებული კველთა, близь Манглиси де-

житъ деревня, называемая Квелта; მარკ. 2—14; ახს ზღვასა, близко къ морю; მახს მე ერი ესე, близокъ мнѣ этотъ народъ, ისაი. 29—13.

**მახსოვარი**, ზედ. ვისაც ახსოვს, помнящій.

**მახცა**, ს. წლის გამოსაღები ფული კომლზედ, денежный оброкъ съ дыма, დაც. 58, 171, ნ. პახცა.

**მაჯა** (სომხ.), ს. ხელის ნებთა დასასრულის სახსარი, სადაცა ჰსცემს ძარღვი სიცოცხლისა; თვით ჩონჩხი ხელისა იმ სახსრამდე; пульсъ; кисть руки; მაჯის ცემა, біеніе пульса, მრავლობ. მაჯები, ე. ი. ტანისამოსის სახელის დასასრული, рукава, **მაჯის ძარღვი**, артерія.

**მაჯაგანი**, ს. ტყავთ მოსაქნელი პირიანი რკინა, тупокъ, скобель для скорняженья, кожъ.

**მაჯამა** (სპარს.), ს. შაირი, რომელშიაც იპოვება სიტყვის მეგობა, ან ზმა; მაგალ: ერთგან დასხდეს, ილაღობეს, ხაუბარი ახალ აგეს; ბროლ ბალახშე შეხვეული და გიშერი ახადაგეს, ვეფხ. 136; ან შავმა მშვილდმან ისარი მკრა გულსა ლახვრად დანახობი, ეგზომ დაჭყო გულსა შინა რომ მოჭკიდა დანახობი, მეფის თეიმ. შაირები, стихи, заключающіе въ себѣ игру словъ, съ двусмысліемъ или двоякимъ значеніемъ.

**მაჯანი**, ცული; გამხდარი, ნ. მემაჯანი.

**მაჯარღვალია**, ს. მცენ. მრავალ-ძარღვა, подорожникъ (раст.).

**მაჯაღვერი**, ს. მცენ. волчье лыко. ერის. ლ.

**მაჯლაჯუნა**, ს. ესე მოვალს ძილში სისხლის შედგომისაგან, მძინარეს ჰგონია ვითარმედ დააწვა ვინმე, ან ერკინა და გვიან განიფრთხობს; კაცი ტანადაბალი და სქელი; кошемаръ, степь, ночное удушье, удушье домоваго; толстякъ небольшаго роста.

**მაჯმა** (არაბ.), ს. თასი, სასმისი, чаша, кубокъ, 2 ქართ 316.

**მაჯნი** (არაბ.), ს. უთავაზიანო, შეუსაბამო, არ საფერი, безцеремонный, неприличный, ვისრ. 26; მაჯნი ნაუბნობა, безцеремонный разговоръ, ვისრ. 130; **მაჯნად**, ზზ. მუქთად ცუდად, უფასურად: даромъ, напрасно, ვისრ. 119; ქილ. 314.

**მაჯუნი** (არაბ.), ს. დუზეიდი, მურაბასავით გაკეთებული ღონის მომცემი წამალი, რომელსაც შეადგენენ ბანგისაგან და ხაშხაშისა და ჩაურევენ ალოს და სხვას სანელებელს; მდიდარნი ამას მოუმატებენ ამბრსა, მუსკუსსა და სხვათა, кашка лекарственная, ვეფხ. 883; რუსუდ. 347; ქართ. ქრისტ. 2—106.

**მაჰხმუდა**, ნ. მახმუდა.

**მბადი**, ს. დამბადებელი, შემომქმედი, создатель.

**მბანელი**, ს. რომელიც ბანობს, кто купается, моется, ისაი. 25—11; ან მეაბანოვე, банщикъ.

**მბარავი, მბარველი**, ს. ვინც ჰბარავს, кто копаетъ землю заступомъ.

**მბაძავი**, ს. მობაძავი, подражатель.

**მბდვინავი, მბდვინვარე**, ს. მბჟუტავი, ბნელად მნთებარე, темногорящій, курящійся, тлѣющій, მაკ. 12—20.

**მბერავი**, ს. ვინც უბერავს; раздуватель, кто раздуваетъ, -ქარი, дующій вѣтеръ, **მბერაობა**, ს. дуновеніе.

**მბეჭდავი**, ს. მესტამბე, წიგნების დამბეჭდავი, типографщикъ, **მბეჭდაობა**, ს. წიგნების დაბეჭდვა, книгопечатаніе.

**მბზინვარე**, ს. მბრწყინვალე, блестящій.

**მბილწველი**, ს. გამმურწლებელი, осквернитель.

**მბირებელი**, ს. მომაცთუნებელი, соблазнитель.

**მბმარი**, ზედ. დამოკიდებული, висячій.

**მბობა**, სზ. თხრობა; ამბავი, разсказъ; (ვამბობ, ს. არა აქვს), ზ. უ. ვჰმეტყველობ, ვლაპარაკობ, говорить, сказывать, ვეფხ. 228; (ვუამბობ, -ბე), ან ვუანბენ, ვეფხ. 957, разсказывать, повѣствовать кому; ვეფხ. 970, (მიამბობ, -ბე). ზ. მამ разсказываешь мнѣ, ვეფხ. 148; 1090; **მბობელი, მბობარი**, ს მთქმელი ამბისა, разсказчикъ, ჩონგ. 49; **მბობინება** (ვა), ზ. სხმ. ვათქმევინებ, ვალაპარაკებ, заставить разсказывать, **მამბობინებ**, заставляешь меня говорить, დავრ. 112.

**მბორგავი, მბორგალი**, ზედ. განძვინებული, свирѣпый, ქილ. 357; მბორგაობა, ს. свирѣпость, შავთ. 102.

**მბრუნავი**, ზედ. მოტრიალე, вертящійся, обращающійся, ვისრ. 77, -ეტლი, переменчивая судьба, რუსუდ. 100.

**მბძანებელი**, ს. მქონებელი უფლებისა და ბძანებისა, повелитель, -**ბლობა**, ს. უფლება ბრძანებისა, повеленіе.

**მბრძოლი**, ს. მებრძოლი, მეომარი, წინააღმდეგი, воитель войнъ; противникъ; ისაი. 12—6; ხატთა მბრძოლი, иконоборецъ, გუჯ. 28; მბრძოლობა, ს მეომრობა; წინა აღმდეგობა, противуборство, პირისპირ მბრძოლობა, единоборство, თავისთავ ბრძოლა: კატიღ. 92; (ვჰმბრძოლობ, ს. არა აქვს), ზ. უ. ვჰბრძავ, წინა აღვუდგები, сражаться, воевать, 1 ქართლ. 350.

**მბრწყამლი**, ნ. ბრწყამლი.

**მბუდებელი**, ს. დამბუდებული, гнѣздащійся.

**მბურავი**, ს. დამბურავი, покрывающій.

**მბჭობი**, ს. მსჯელი, мыслящій; მბჭობელი, ს. ვეფხ. 1426, მსჯელი, გამსჯელი, разсуждающій.

**მგალობელი**, ს. გალობის მცოდნე ან მთქმელი, пѣвчій, **მგალობლობა**, ს. მგალობლის ღირსება, ან ცოდნა გალობისა, званіе пѣвца; званіе пѣнія; **მგალობელნი** მფრინველნი, пѣвчія птицы.

**მგავა**, მგამა ნახე გავა.

**მგბარი**, ზედ. მოხარშული, варенный, რიცხ. 6—19.

**მგბოლვარე**, ზედ. მდუღარე, кипячій, გამოსლ. 30—35.

**მგდებელი, -ყურისა**, подслушивающій, -თვალისა და ყურისა, наблюдатель. [თვისსა, сущій.

**მგე, მგები**, ზედ. არსი, მოუკლებელი თვითე ბასა ზედ

**მგე**, ს. მმართებელი, правитель.

**მგებელი**, ს. ამგებელი, აშენებელი, строитель, зиждитель, პასუხის მგებელი, отвѣтчикъ.

**მგებლობა** (ვჰმგებლობ), ზ მესმის, გამეგება, понимать, ისაი. 63—1.

**მგვაჯიობელი**, ზედ. ревнивый.

**მგელი** (სომხ.), ს. ცხოველი, волкъ, მგვლის ბალახი,

მცენ. зміевикъ; ანდ. მგელმა ციკანი იშოვნა, თქვა ბალნიანი არისო.

**მგელობა**, სზ. быть волкомъ.

**მგელობა სიტყვისა**, отвѣчать, возражать, შავთ. 102.

**მგეობა**, ს. მყოფობა, არსება, существованіе, კავშ. 167, 173.

**მგვემელი**, ს. მცემელი, кто бьетъ, мучитъ.

**მგზავრი**, ს. მოგზაური; путникъ, попутчикъ, **მგზავრობა**, ს. მოგზაურობა, поѣздка, путешествіе, (ვჰმგზავრობ, სრ. არა აქვს; ვიმგზავრებ, -რე), მოვივლი ქვეყნებს, путешествовать, **მგზავრულებრი**, ზედ. путевой, ვეფხ. 1211.

**მგზებარე**, ზედ. მთებარე, горящій, **მგზებარება**, ს. გზნება, ნთება, горѣніе; -გულისწყრომითა, пылающій гнѣвомъ, ისაი. 30—27.

**მგლეჯელობა**, ს. წყვეტა, рваніе, ქილ. 66.

**მგლინარი**, ს. ქვემძრომი, пресмыкающійся, ქილ. 216.

**მგლის**, ნახე გლა.

**მგლის-სოკო**, ს. ერთგვარი სოკო, волвянка, волнуха, **მგლის ხორხა**, **მგელის ხორხა**, ს. მცენ. Allium serpentinum; ბუნ. ლ; осотъ, ერის. ლ.

**მგლობა**, ს. звѣрство; хищничество, ვაშლი 73.

**მგლოვარე**, **მგლოვიარე**, ზედ. ჭირის უფალი, გლოვის მომქმედი მიცვალებულთა ზედა; оплакивающій; скорбный, მათ. 5—4; ფსალ. 34—14; მარკ. 1—46; ვისრ. 5, 97; **-რება** (ვი), ზ. უ. ვიგლოვ მიცვალებულსა, მგლოვიარე ვარ, оплакивать покойника, быть въ траурѣ; **მგლოვიარობა**, **-ება**, ს. გლოვა, оплакиваніе, ვეფხ. 939; (ვჰ), ზ. უ. оплакивать кого; носить трауръ по комъ; **მგმობი**, хулящій, порицающій, ჩახრ. 75.

**მგმობარი**, **მგმობი**, ს. მგიობელი, შეურაცხ-მყოფელი, хулитель, საქმ. 19—37.

**მგოდი**, **მგოდებელი**, оплакивающій, ჩახრ, 73.

**მგონია**, ნ. გონა.

**მგოზველი**, ს. კედლის მლესავი, штукатуръ, ეზეკ. 13—14.

**მგორვალა**, ს. მცენ. პილპილი, перецъ, ბუნ. ლ; ნ. ჩ. ლ.

**მგორვალე**, მიმ. მოცრიალე, катящійся, მგორვალება (ვჰ), ზ. უ. ვიძრვი, ვჰცრიალებ, ცრიალით მოვდივარ, დავჰგორდები, катиться, მარკ. 1—45, 14.

**მგოსანი**, ს. ვაჟი ან ქალი მომღერალი; ან მგოდებელი გლოვისა, пѣвцы; плакальщики, плачея, плакуша; ვეფხ. 119; -იადონი, ე. ი. მგალობელი ბულბული, поющій соловей, ვეფხ. 1349; მგოსანი გლოვისა, плакуша, плачея, 1 ქართლ. 53.

**მგრაგნელი**, ს. ჭუა ფოთოლთ შემჭმელი, червь, 2 სჯული. 28—39; 42; гусеница, იოილ. 2—25.

**მგრგვალი**, მგრგვალება, ნ. მრგვალი.

**მგრგვინავი**, ზედ. მოქუხარი, гремящій, **მგრგვინობა**, ს. გრიალი, громъ, шумъ, грохотъ.

**მგრძნები**, **მგრძნებელი**, **მგრძნებარე**, გრძნეული, მწამლველი, მსაზურალი, ჯადოქარი, მხიბლავი, чародѣй, სამ. სომხ. 88.

**მგრძნობი**, **მგრძნობელი**, ზედ. გრძნობის მქონებელი; შეგნებული, დამნახავი; одаренный чувствомъ; признательный; **მგრძნობელი**, **მგრძნობელობითი ძარღვი**, нервъ, მგრძნობელი სულიერი, животное, одаренное чувствомъ, 2, 257; **მგრძნობარე**, ზედ. მგრძნობელი, чувствительный, ერისთ. 8; **მგრძნობელობა**, ს. გრძნობის ქონება, чувствительность.

**მგულვებელი**, ზედ. მოწადინე, დამპირებელი, намѣревающій, **მგულვებელობა**, ს. დაპირება, намѣреніе, (ვჰმგულველობ, სრ. არა აქვს), დავაპირებ, გულში მაქვს, думать, имѣть намѣреніе, ბარუქ. 1—19, საბ. ლ.

**მდაბალი**, ზედ. მშვიდი, გულით უზვავო, არ ამპარტავანი; დაბალი, არ მაღალი; смиренный, негордый, обходительный; низкій, невысокій; ნახე დაბალი; დაბალი ითქმის ნივთზედ მცირეზედ, არ დიდზედ; გარნა მდაბალი, გულით უზვაო, არ ამპარტავანზედ; მაგალ. დაბალი კაცი, კაცი არ ტანად მაღალი, человѣкъ небольшаго роста, მდაბალი კაცი ე. ი. თავ მდაბალი კაცი, человѣкъ кроткій, негордый, მდაბალი ხელმწიფე, государь кроткій, მდაბლითა სასჯელითა ჰსაჯონ, пусть судятъ кроткимъ судомъ, უმდაბლესი მონა, покорнѣйшій слуга, **მდაბლება** (ვამდაბლებ, -ლე), ზ. მ. დავამდაბლებ, დავამცრობ, შეურაცხ ვჰყოფ; დაბალვჰყოფ; смирять, унижать; понижать, თავს ვიმდაბლებ, смиряться, (ვჰმდაბლდები, -დი), ზ. ვდ. ვმცირდები, დავმდაბლდები, დავმცრები, унижаться; понижаться; ნახე დაბლება; **მდაბლობა**, ს. სიმშვიდე, смиреніе, скромность, -სულისა, душевная кротость, ერისთ. 82; (ვმდაბლობ, სრ. არა აქვს); ზ. უ. თავ მდაბლად ვიქცევი, смиряться, скромничать, **მდაბლობი**, ს. დაბალი ადგილი, низменное мѣсто.

**მდაბიო**, ს. მსოფლიო, გლეხი, ლიტონი კაცი, простолюдинъ, человѣкъ простаго званія, чернь.

**მდაბიო**, **მდაბიური**, ზედ. სოფლური, გლეხური, простонародный, მდაბიური ენა, простонародный языкъ.

**მდაბრ**; **-სახლ-მდაბრ**, ზზ. სახლითი სახლად, საქმ. 2—46, по домамъ, изъ дому въ домъ.

**მდადე**, ს. მძლიონი, ქალი ძმადი ახალ-ნაქორწილევის დედოფლისა, ვითარცა ეჯიბი ან მდადე მეფისა, дружка со стороны невѣсты.

**მდარე**, ზედ. კნინი, რაოდენმე ნაკლები, низшій, худшей доброты, მდარე ღვინო, низкаго достоинства вино, **მდარება** (ვა), ზ. მ. ვაკნინებ, ვაცუდებ, ухудшать.

**მდაღავი**, ს. დაღის დამკვრელი; მომწყლავი, გულის მატკენელი; клеймильщикъ; огорчитель.

**მდგარი**, ზედ. მდგომარე; ნაგუბარი, стоячій; -წყალი, ე. ი. ნაგუბარი, стоячая вода, მდგარ ვარ, სრ. ვსდგომოდი, стоять, 2 ქართლ. გუჯ. 32.

**მდეგი**, ზედ. მდგომი, стоячій, ზედა-მდეგი, надсмотрщикъ.

**მდგო**, **თვით-მდგო**, ზედ. დაუმოკიდებელი სხვათა ზედა, самостоятельный, независимый; კავშ. 91.

**მდგმოება**, ს. მდგომარეობა, მდგომიარობა, положеніе, მეტ. 18.

**მდგნალი**, ს. მცენ. კატა-ტრიფა, козья верба.

**მდგომარე**, **მდგომი**, **მდგომელი**, ზედ. მდეგი,

стоящій, მდგომარე წელიწადი, текущій годъ, უკან მდგომი, преслѣдователь, ვისრ. 135, **მდგომარეობა, -რება, -რობა, მდგომოება**, ს. მდებარება, положеніе, состояніе, მოყვანა პირველ-მდგომარეობაში, привести въ первобытное состояніе, (ვმდგომარეობ, სრ. არა აქვს; ვიმდგომარებ, -რე; ვდგომობ, სრ. არა აქვს, ვჰმდგომარებ), ზ. უ. მდგომარევარ, ვდგევარ სადმე, ან ვმდებიარობ; состоять, проживать гдѣ; находиться, лежать; მარტ. 1—205; 2—2; ბუნ. კ. 76; ბაუმ. ფილ. 5; ლოღ. 11; კავშ. 94.

**მდგნალი, მდგნარი**, ს. მცენ. ტირიფია ერთგვარი, порода ивы, ბუნ. ლ.

**მდგმური**, ს. სახლოში მდგომი, жилецъ.

**მდე, მდინ, მდისინ**, თანდ. დმი, до, ქალაქადმდე, ან ქალაქამდე, до города, ცამდე, до небесъ.

**მდებარე**, ზედ. დებული ან დადებული, лежащій, მდებარე წყლის პირზედ, лежащій на берегу рѣки, **მდებარეობა, მდებარება**, ს. ადგილის მდგომარეობა, мѣстоположеніе, კატიღ. 153; (ვჰმდებარეობ, -რებ, სრ. -რე), ზ. უ. მდებარე ვარ ერთს ადგილზედ, лежать, помѣщаться. (ვემდებარები), ზ. თვ. ქვემდებარე ვარ, დამოკიდებული ვარ, подлежать.

**მდებიარე, -რი, მდებრი**, ზედ. დებული ან დადებული; გარდადებული ავად-მყოფი, лежачій; трудно больной; მარტ. 2—2; **მდებიარობა**, ს. მწოლარობა ქვეშაგებში ავად მყოფობისაგან, სნეულება, хворость, немощь.

**მდებელი, მდები**, ნ. დება; მდებელი გულისა, ე. ი. ნუგეშის მომცემი, утѣшитель; ვეფხ. 584; მდებელი საქმისა რისამე, ე. ი. დამაზარებელი რომლისამე საქმის აღსრულებისა, поручитель какого либо дѣла, ვეფხ. 1229, თავში მდები, ударяющій по головѣ, გულში მდები, -მდებელი, хранящій въ душѣ.

**მდედრი**, ს. ცხოველი დედათ-ბუნებისა, ვითარცა კაცთა თვისმამრი, женскій полъ, -родъ; самка, **მდედრად**, ზზ. მდედრივით, ქალაჩუნად, женоподбно, несмѣло, **მდედრობა**, ს. დედაკაცობა, женство, свойство женщины, 1 ქართლ. 207; **მდედრობითი**, ზედ. მდედრული, женскій, -სქესი, ან ნათესავი, ღრამ: სახელნი მდედრთანი, женскій родъ, **მდედრული**, ზედ. მდედრობითი, ქალური, женскій; женоподобный.

**მდევარი, მდევნი, მდევნელი, მდეველი**, ს. უკანით მიმდევი მოსაწევნელად; მაწუხებელი, მაჭირვებელი; гонецъ, посланный въ погоню; преслѣдователь, притѣснитель; ვეფხ. 96, 554; იერემ. 51—31; შედგომილი, слѣдующій, ჩონგ. 92, ლოღ. 53; ფსალ. 7—1; **მდევარი**, მრ. მდევარნი, ს. ღრამმატ. თვისება სახელთა ანუ ზმნათა, грам. свойство именъ или глаголовъ: **მდევრება** (ვამდევრებ, მაგალ. საქმესა), ზ. მ. დროს შევურჩევ საქმის აღსრულებასა, выискать случай, მარტ. 2—53; (ვემდევრები, -რე), ზ. თვ. უკან გამოვეკიდები; преслѣдовать, ან ქვემდებარე ვარ, подлежать, ლოღ. 33.

**მდელო**, ს. მწვანილი. ბალახი, зелень, трава, ისაი. 19—7; შავთ. 57; ან წმული, ნაცარტუტი, щелокъ, მალაქ. 3—2; იერემ. 2—22, მდაბ. ძროხის განავალი, пометъ, საბ. ლ.

**მდენი**, ზედ. მომდინარე ან დამადენი, текущій; льющій; ჩონგ. 57; ვეფხ. 311.

**მდიდარი**, ზედ. მრავლის მქონებელი, პოვნიერი, ქონებიანი, აღსავსე: богатый, ფსალ. 33 — 10; 47—3; მატ. 19—22, 23; **მდიდრად**, ზზ. богато; **მდიდრება** (ვა), ზ. მ. გავამდიდრებ, მდიდარ ვჰყოფ, обогащать; **მდიდრობა**, ს. ხიმდიდრე, შეძლება, богатство, **მდიდრობით**, богато. 2 ქართლ. 420; (ვჰმდიდრობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. მდიდრად მომაქვს თავი, казаться зажиточнымъ, ქილ. 418; მტკვარი მდიდრობს, Кура выступаетъ изъ береговъ, становиться полноводною; (ვჰმდიდრდები, -დი), ზ. ვდ. მდიდარი შევიქმნები, богатѣть, **მდიდრული**, ზედ. богатый, -ლად მორთული, богато одѣтый.

**მდიდობა, მდიდებლობა**, ს. ზვაობა, тщеславіе.

**მდივანი** (სპარს.), ს. მწერალ-მწიგნობარი, секретарь, письмоводитель, საჯდომი ტახტხავით, диванъ, софа, მროვ. 111, მდივანთ-მთავრობა, начальство надъ секретарями, გორგ. 183; მდივან-მწიგნობარი, უპირველესი მდივანი, статсъ-секретарь, **მდივნობა**, ს. მწიგნობრობა, секретарство, **მდივანბეგი**, ს. მსაჯული, მოსამართლე, სასამართლოს წევრი, судья, совѣтникъ, членъ суда; **მდივანბეგობა**, ს. მდივანბეგის ხარისხი, званіе судьи, დასტ. 74, ალექს. 59; **მდივნება** (მამდივნებ, -ნე), მდივნად გამხდი, дѣлаешь меня секретаремъ, ალექს. 148.

**მდინ, მდის, მდისინ**, ნ. მდე.

**მდინარე, მდინარი**, ზედ. წყალი მომდინარე, текущій, მდინარე სისხლი, потокъ крови, მდინარე ცრემლი, потоки слезъ, **მდინარე**, ს. დიდი წყალი დინებით წარმავალი; рѣка, მდინარე ეწოდებათ სამღვდელო-მთავროთა მანტიათა ზედა გრძლად დაკერებულთა ფერადთა ლენტთა ზოლზოლად, источники на архіерейской мантіи, **მდინარება, -რეობა**, ს. დენა მდინარისა, теченіе рѣки, (ვჰმდინარებ, -რეობ, -რე), ზ. უ. о рѣкахъ: течь; მდინარება სისხლისა, потокъ крови, -ცრემლისა, потокъ слезъ, 1 ქართლ. 288; 402; **მდინი**, ნ. [მდენი.

**მდნარი**, ზედ. გამდნარი, გამხვალი. талый.

**მდოგვი**, ს. მცენ. ხარდალი, горчица, მატ. 13—31; 17—20; ლუკ. 13 — 19; **გარეული მდოგვი**, ან დოგვი, горчица полевая.

**მდოვრე**, ზედ. წყნარისა და ჩქარის საშუალი, небыстрый, -სიტყვა, спокойное, тихое слово, რუსუდ. 777; **მდოვრება** (ვა), ზ. მ. ვაწყნარებ, ვამშვიდებ. утишать; успокоивать.

**მდომელი, მდომი**, ზედ. მოწადინე, желающій, **მდომელობა, მდომობა**, ს. წადილი, მოწადინება, желаніе.

**მდორე**, ნ. მდოვრე, რუსუდ. 141; საბ. ლ.

**მდრეკი**, ზედ. ადვილად მოსახრელი, гибкій, **მდრეკობა**, ს. гибкость, მდრეკი ჯოხი, гибкая палка.

**მდორნი**, ს. ევთვიმეს ცხოვრ?

**მდრტვინავი**, ს. შეუჯერებელი, მოჩივარი, ропотатель, **მდრტვინაობა**, ს. შეუჯერებელი ჩივილი, ропотъ, იუდა. 1—16.

**მდუმარე, მდუმრი,** ზედ. მჩუმარე, ჩუმად მყოფი, молчаливый, **-მრიად,** ზზ. ჩუმად, молчаливо, ჩონკ. 131; **მდუმარეობა, მდუმრება,** ს. ჩუმობა, молчаливость, ქილ. 181; ვეფხ. 993; (ვჰმდუმარეობ, ვჰდუმრობ), ზ. უ. ვჰხჩუმობ, молчать, **მდუმრიადი,** ზედ. მოჩუმარი, молчаливый.

**მდურავი,** ზედ. მომდურავი, გულ-ნაკლული, недовольный, ვისრ. 10, **მდურვა,** სხ. გულ-ნაკლულობა, მომდურაობა, ропотъ, неудовольствіе; (ვიმდურვი, -ვები), ზ. ვ. ვმომდურავობ, არ ვმადლიერობ, გულ-ნაკლულად ვარ, роптать, быть недовольнымъ; негодовать; (ვემდური, -რები), ზ. თვ. არ ვემადლიერები, негодовать на кого, ალ. 28; **მდურება** (ვა), ზ. მ. სამდურავს ჩამოვაგდებ, გადავჰკიდებ, сѣять раздоръ, дѣлать недовольнымъ, მემდურები, негодуешь на меня, რუსუდ. 380; **მდურობა,** სხ. მომდურაობა, ропотъ, негодованіе; (ვჰმდურობ), ზ. უ. негодовать, რუსუდ. 408.

**მდუღარე,** ზედ. მფოფინარე წყალი ცეცხლზედ, кипячій; ს. ან თვით მდუღარე წყალი, кипятокъ; ერთი ექვსთა სამართალთაგანი, რომელიც სწარმოებდა საქართველოში, ნ. ფიცი; მდუღარე ცრემლი, горькія слезы, ვეფხ. 12, რუსუდ. 383; -გული, возбужденное положеніе души, ვისრ. 47; **მდუღარება,** ს. მდუღარე წყალი; განსაზავებელი წყალი; кипятокъ; теплота въ св. Евхаристіи; (ვჰმდუღარებ), ზ. უ. ვდუღ, кипѣть, **მდუღრვა** (ვჰმდუღრავ, -რე), ზ. მ. დავმდუღრავ, გავფუფქავ, обдать кипяткомъ, **მდუღრობა** (ვმდუღრობ, -დი, -დე), ზ. უ. მდუღარე ცრემლს ვჰღვრი, проливать горькія слезы; 2 ქართლ. 389; **მდუღრება** (ვა), кипятить; ვჰმდუღრდები, ошпариться; (ვი თვალებსა), заставляю глаза краснѣть отъ слезъ.

**მდღევარი,** ს. დღიური, სამარადღეო, дневный, ежедневный, ქილ. 50, -საზრდელი, дневное пропитанье.

**მდღვებელი,** ზედ. დღვების მომქმელი, кто сбиваетъ масло, кислое молоко и т. п.

**მე,** ნაცვალსახელი არსებითი (იპოვება სხვათაცა ინდოეთის ევროპეულის ენებში და გამოსახვენ ზრუნვათა: ნათესაობითსა, მიცემითსა, მოქმედებითსა; სახელობით ზრუნვაში ხმარობენ რუსნი: я; ფრანც. je, ლათინნი ego, ნემეცნი ich; სანსკრიტში aham, ქართულს ენაში ნაცვალ-სახელს მე არა აქვს ზრუნვა: მე გორგის დამიწერია წიგნი, აქ მე იხმარების ვითარცა მიცემითი ზრუნვა; მე ივანესა მრწამს ღმერთი, აქაც ჰზის ვითარცა მიცემითი ზრუნვა; ღრამ. ანტონი კათალიკ.; აგრეთვე სპარსულს ენაში მან იხმარების, ვითარცა ქართულში მე; ნათესაობით ზრუნვა ნაცვალ-სახელისა მე, რომელიც შემოუღიათ ქართველთ ღრამატიკის მწერალთა ესე იგი ჩემი, არ არის ნათესაობით ზრუნვა არამედ სახელობითი; ესე აღმოჩნდების ხმარებისაგან, მაგალ: 1, ისმინე ჩემი უფალო, აქა აზრი არა არის სრული: ისმინე ჩემი რა ისმინებ ვედრება, თუ უმადურობა, რუსულში: услыши мя господи, გამოდის სრული ჰაზრი; 2: ჩემი იხმარებას მსგავსად ტალიშურის ენისა (იხილე, записки кавк. отдѣла Географ. общ. кн. III, 1855, стран. 15) და შედგების თანდებულისაგან ჩე ქ ნაცვალ-სახელისაგან მე, ერთად (ჩემი), ამ ჩემისაგან არის შემდგარი მრავლობითი ჩვენ, რადგანაც ვ საყოველთაოდ დანიშნავს მრავლობითს: გვწერს, გვაქვს; მხოლ. არის გწერს, გააქვს, ვითარცა რუსულში, вы, და ფრანციცულში vous, სანსკრ. vayam, ნემეცნ. wir და სხვანი). **მე,** დაერთვის ბოლოს სხვათაცა ნაცვალ-სახელთა და ზმნის ზედათა; ვინმე, რამე, ვიეთნიმე, ოდესმე, სადმე; нѣкто, нѣчто, что либо, нѣкоторый, нѣкогда, когда то; მე კვალად შეერთდების კითხვითსა მარცვალსა ა? მეა; გიყვარ მეა? любишь ли ты меня? ფსალ. 72—11; საქმ. 8-30; მე შემოკლებით მ. ნახე მ თავში.

**მეაბანოვე,** ს. აბანოს მნე ან დამბანი, банщикъ.

**მეაბჯრე,** ს. მნე აბჯრისა და საჭურველისა, ან შეჭურვილი აბჯრით, оружейничій, хранитель оружья; оруженосецъ; ვეფხ. 202.

**მეაგურე,** ს. აგურის მკეთებელი, кирпичникъ.

**მეავაზე,** ს. ზედა მხედველი სანადიროს ძაღლებისა ან ავაზებისა, завѣдывающій охотничьими собаками, егерь; დარეჯ. 60.

**მეავიდე,** ს. სალამურის მკვრელი, свирѣльникъ.

**მეავჯანდე,** ს. მეჯინიბე თანმიმყოლი მებატონისა ცხენით, უფრო ნადირობაში, стремянной, ქილ. 462.

**მეათე,** რიცხ. სახ. ნახე ათი, десятый, **-თედი,** ზედ. ათის ნაწილი, десятая часть.

**მეათერთმეტე,** რიცხ. სახ. одиннадцатый.

**მეათორმეტე,** რიცხ. სახ. двѣнадцатый.

**მეათძალე,** ს. მძნობელი, მკვრელი ათ-ძალისა, гуслистъ, გამოცხ. 14—2.

**მეალაფე,** ს. ალაფის ამღები, грабитель, 1 ქართლ. 129; **მეალაფეობა,** ს. ალაფის აღება, грабежъ.

**მეალვე,** ს. ალვის მკეთებელი ან გამსყიდველი, продавецъ халвы, ქილ. 527.

**მეალმასე,** ს. ალმასების მკეთებელი, бриліантчикъ.

**მეამბორე,** ს. მკოცნელი, ამბორს მყოფელი, цѣлователь.

**მეამბოხე,** ს. ამბოხის მყოფელი, мятежникъ.

**მეანი,** ს. ღედათ მოურავი, ბებია, повивальная бабка.

**მეარჩვე,** ს. არჩვის დამწერი, стряпчій.

**მეასე,** ზედ. сотый, **მეასედი,** ზედ. сотая часть.

**მეასპარეზე,** ს. ასპარეზზედ მოთამაშე, ратоборецъ, ратай на публичныхъ играхъ.

**მეაფრე,** ს. ნავის აფრათ გამგე, правящій парусами на судахъ.

**მეაფქიონე,** ნ. მეაფრე; საბ. ლ.

**მეაქლემე,** ს. აქლემების პატრონი, ან გამრეკი, содержатель или погонщикъ верблюдъ.

**მეაღსარებე,** ს. მოძღვარი, სულიერი მამა, духовникъ.

**მეახურე,** ს. მეჯინიბე, конюхъ.

**მებადე, მებადური,** ს. მესაღიკე, თევზების მონადირე ბადით, рыболовъ, დაბ. 6; ქილ. 532, 587.

**მებაზრე,** ს. ბაზრის ვაჭარი, торгашъ, **მებაზრობა,** ს. ბაზარში ვაჭრობა, торгашество, ქილ. 18.

**მებალახე,** ს. საბალახოს ამღები, сборщикъ податей съ пастбища, **მებალახობა,** ს. ღირსება მებალახისა, достоинство сборщика съ паст-

**მიუსაფარი, მიუსაფრები**, ზედ. თავ-შეუფარებე-ლი, безпріютный, ჩონგ. 79.

**მიუსვლელი**, ნ. მიუვალი; непосѣщаемый, 1 ქართლ. 155; მიუსვლელობა, ს. непосѣщеніе, რუსუდ. 270.

**მიუსწარა**, ს. მცენ. бѣльцы (раст.), ბუნ. ლ; ფი-რისულა, баранчики, ერის. ლ.

**მიუსწრობელი**, ზედ. непоспѣлый.

**მიუფერებელი**, ზედ. არ პირმოთნე, პირუთნებელი, თვალ-უხვავი, нелицемѣрный, **-ბლად**, ზზ. პირუთ-ნებლად, нелицемѣрно, **-ბლობა**, ს. პირუთნებე-ლობა, прямота, ქილ. 526.

**მიუღებლობა საჭმლისა**, ს. непринятіе пищи, მროვ. 121.

**მიუყენლობა**, ს. არ მიკარება, ს. неприкосновенность.

**მიუყვანებლობა**, ს. არ მიყვანა, неприведеніе, ქილ. 537.

**მიუყოლი**, ზედ. დაუჯერებელი, ურჩი, непослушный, ყარამ. 375; **მიუყოლობა**, ს. დაუჯერე-ბლობა, непослушаніе, ვეფხ. 358, მიუყოლებე-ლი ამხანაგთა, несговорчивый, რუსუდ. 764.

**მიუყოფელი**, ზედ. ხელ-უხლებელი, непочатый; цѣлый, ვისრ. 101.

**მიუხედავად**, ზზ. несмотря.

**მიუცდომელი**, ზედ. უცთომელი, непогрѣшимый, **-მელობა**, უცთომელობა, непогрѣшимость, რუ-სუდ. 251; ვისრ. 166.

**მიუცემი, -მელი**, ზედ. არ მიცემული, неотданный, რუსუდ. 540; 548, **მიუცემლობა**, ს. არ მიცემა, недаваніе, неотдача; ვისრ. 127; 2 ქართლ. 19; ქილ. 440; **მიუცთომელი**, ნ. მიუწთომელი.

**მიუცილებელი**, ზედ. აუცილებელი, თანა-წარუვა-ლი, неминуемый, ვისრ. 168; 139; ბუნ. კ. 80; **მიუცილება**, ს. აუცილებლობა, неминуемость.

**მიუჩნეველობა**, ს. არა ფრად მიჩნევა; невниманіе.

**მიუწდომელი, მიუწთომელი**, ზედ. ვერ მისახ-დომი გონებითა, непостижимый; თვალ მიუწთო-მელი, необозримый глазомъ; -ძღვენი, неисчерпаемый даръ, ვისრ. 161; ქილ. 323; მიუწთომე-ლობა, ს. ვერ მიხდომა გონებითა, непостижимость.

**მიუწვდენელი**, ზედ. რასაც კაცი ვერ მისწვდება, недосягаемый. непостижимый, მიუწვდენელო-ბა, ს. недосягаемость.

**მიუხდომელი**, ზედ. გაუგებელი, недогадливый, непостижимый; **-მელობა**, ს. გაუგებლობა, недогадливость, ქილ. 340, 687.

**მიუხვეჭელი**, ზედ. მიუგროვებელი, нескопляемый.

**მიფანიერება** (ვა), ზ. მ. მივმალავ, მივაფარებ, скрыть, спрятать, (მივჰფანიერდები, -დი), ზ. ვდ. მივიმა-ლები, მივეფარები, скрыться, спрятаться, **მიფა-ნიერებული**, მიმ. скрытый, **მისაფანიერებე-ლი**, ზედ. мѣсто для скрыванія.

**მიფანცვა** (მივჰფანცავ, -ცე), ზ. მ. მივაბნევ, აქა იქ დავჰყრი, разбрасывать, (მივიფანცები, -ცე), ზ. ვ. დავიფანცები, разбрасываться, разсыпаться, კა-ცია. 85, ცნობა მიგვეფანცა, мы недоумѣвали, დავრ. 25.

**მიფანჩვა** (მივჰფანჩავ), ზ. მ. ტანისამოსს შევიკეც, შევიჭმუჭნი, подобрать платье, **მიფანჩული** და **მოფანჩული** იქმნა, რუსუდ. 984, ე. ი. მიკეც-მოკეცილი იქმნა, დაიხვანჯა, перепутались.

**მიფარდება** (ვა), ზ. მ. შევასწორებ, შევაფარდებ, შევატოლებ, сравнивать, приравнивать, ვეფხ. განმ. თ. 785.

**მიფარება**, სს. скрываніе, **მიფარებით**, скрытно, ქილ. 169; (ვა), ზ. მ. დავხურავ, გარდავაფარებ, და-ვაფარებ; დავჰმალავ, прикрыть, закрыть; укрыть, спрятать; (ვეფარები, -რე), ზ. თვ. უჩინო ვიქმნე-ბი, გავრიდებ; скрыться, укрыться, изчезнуть, -თვალთაგან, скрыться изъ виду, ვისრ. 49; ქილ. 478; ყარამ. 182; გული ვით მიეფარება, ვეფხ. 505, გული როგორ არა გრძნობსო, არ გაიგებს; развѣ душа не почувствуетъ; კაცი რომ სამართალს მიე-ფაროს, если кто укроется отъ суда; გუჯ. 18; **მიფარებული**, მიმ. прикрытый; скрытый; **მი-საფარებელი**, ს. прикрывало; скрытное мѣсто.

**მიფარვა** (ვჰ), ზ. მ. დავმალავ, მივჩქმალავ, скрыть, спрятать, ტიმ. 38; 1 ქართლ. 74; მიფარვით, ზზ. მალვით, скрытно, 2 ქართლ. 538; მიმიფარავს მი-წას ქვეშა, я скрылъ въ землѣ, მზე მიმეფარა, солнце мое скрылось, удалилось отъ меня, ვეფხ. 700; თვალიდამ მიმეფარა, скрылся съ глазъ.

**მიფასება** (ვეფასები სისხლში), ზ. თვ. სისხლში გა-ვებრი, ჩავეთვლები, засчитать въ уплату за кровь, ალბ. 1; სამ. გ. მეფ. 41.

**მიფენა** (ვჰფენ, ვჰფინე), ზ. მ. გავშლი, დავაგებ; და-ვჰფენ; ზეგარდამო მოავლენ წყალობასა, მადლსა, რისხვასა; растилать; распространять, изливать, დაბად. 39—23; ლუკ. 12—49; იერემ. 6 — 11; საქმ. 2—17; მარკ. 1—186; ფსალმ. 35 — 11; 68—24; 78—6; 106—40; მივჰფენ შუქსა, შარა-ვანდედსა, растилаю лучи; რუსუდ. 223; 1 ქართლ. 323; (მივუფენ, -ფინე), ზ. მ. დავუფენ, подстилать кому, 1 ქართლ. 308; **მიფინება** (ვჰფინებ, -ნე), ზ. მ. მივჰფენ, დავფენ, разстилать, изливать, საქმ. 2—17; (მივეფინები), ზ. თვ. დავეფინები, და-ვეგები, растилаться, изливаться, 1 ქართლ. 120, 243; კავშ. 135, **მიფენილი, მინაფენი**, მიმ. разостланный.

**მიფერება** (ვა), ზ. მ. შევაფერებ, შევამსგავსებ, შე-ვადარებ, შევასწორებ, მივაფარდებ, сравнивать, приравнивать, ვეფხ. 785; (ცნობანი მიაფერენ, ე. ი. ჭეშმარიტი ცნობა ან გულის ხმა საქმისა ძალსა გამოჩენს; ვეფხ. 785; разумомъ постигай силу обстоятельствъ, (მივეფერები, -რე), ზ. მ. ვსცდილობ რომ ვაამო ვისმე, მივუალერსებ, ласкаться, угождать, მიმეფერება, онъ ласкаетъ меня, ვისრ. 154.

**მიფლანგვა** (ვჰ), растратить, промотать.

**მიფლვა** (მივეფლვი ლაფშია), ზ. უ. ლაფში ჩავეფლ-ვი, ვისრ. 178; завязнуть въ грязъ.

**მიფრენა** (ვა), ზ. მ. ფრენით გავიტაცებ რასმე, уносить что съ скоростью, (მივჰფრინდები, -დი), ზ. უ. სიჩქაროდ მივჰფრინავ, ან თავს დავეცემი, და-ვაფრინდები, летать; накинуться, налетѣть, (მი-ვაფრინდები, -დი), ზ. ვდ. დავაფრინდები, налетѣть, накинуться, **მიფრინვა** (მივჰფრინავ), ზ. უ. ჩქარა

მივალ, летѣть, идти скоро, ცხენი მიმაფრენს, конь несетъ меня, ჩონგ. 75.

**მიფრეწა** (ვჴ), ზ. მ. დავხევ, разорвать въ куски.

**მიფშვნეტა**, (ვჴ), ზ. მ. დავამსხვრევ, დავფხვნი, искрошить.

**მიფხვნა** (მივჰფხვნი, -ვენ), ზ. მ. დავჰფხვნი, накрошить, намолоть.

**მიქარვა** (ვჰქარავ, -რე), ზ. უ. ვროშავ, ვლაყბობ, ვარახუნებ, ვსტყუვი, ვჰხრმახავ, пустое городить, врать, ერისთ. 45; ანც. 2—49, მიმქარავი, враль.

**მიქედნა** (მივიქედნი, -ნე), ზ. ვ. თავზედ ავიღებ, ვიკისრებ, брать что на свою отвѣтственность, ვეფხ. 752; **მიქმ,** ნ. ქმნა.

**მიქვმა, მიქუმა** (მივიქვამ, -ქვი), ზ. მ. მივიღებ ორისავე ხელით, ან გულზედ მივიკრავ, მივიკონებ, მოვეხვევი, принимать, воспринимать; обнять кого, прижать къ груди, მივიქვამ ყრმასა, повить, принять младенца. ნ. **მირქმა,** 1 ქართლ. 393, 43; მროვ. 32; ანდრ. 132.

**მიქნა** (მივჰქნი, -ქენ), ზ. მ. მივხრი, отогнуть.

**მიქნევა** (მივიქნევ, -ქნიე), ზ. მ. მივაგდებ, გავისვრი, откинуть, отмахнуть; ზუბ. გ. 102.

**მიქონა** (მიმაქვს, მიმაქვნდა ან მიმქონდა), ზ. მ. წავიღებ, წავიტან, уносить, нести; რუსუდ. 32, მიაქვს ყურები, деретъ уши; (მივქონვარ, მივჰქონებოდი), ზ. ვ. იგივე მიმაქვს, несетъ меня, **მიქუმა,** ნ. **მიქმა.**

**მიქროლა** (მივჰქრი), летѣть; მიაქროლებს ცხენსა, несется верхомъ.

**მიქსტურა,** ს. დასალევი წამალი, микстура.

**მიქუჩება** (ვაქუჩებ, -ჩე), ზ. მ. ერთს ადგილს მივაგროვებ, მივზვინავ, класть въ кучу въ одномъ мѣстѣ, прибрать, მივუქუჩებ უნჯსა, скопить кому богатство, ქილ. 14.

**მიქცევა,** სხ. поворотъ, возвращеніе; ტიმოთ. 4—6; **მიქცევ მოქცევა,** ე. ი. მიბრუნ-მობრუნება, поворотъ туда и сюда; (მივაქცევ, -ქციე. 3 პ. სამლ. წერ. მიაქცივნა, ალგ. მიაქცია), ზ. მ. მივაბრუნებ, უკან დავაბრუნებ; უკან მივსცემ, დავუბრუნებ, უკან გავგზავნი; გარდავჰზირავ, განვსდრეკ, გარდავაქცევ; обращать, возвращать, отдавать или отсылать назадъ; отвлекать, отклонять, совращать съ пути; оборачивать; დაბად. 18—23; ისა. 30—4; 37—29; ფსალმ. 7—15; მატთ. 2—12; 12—44; 27 — 3; საქმ. 7 — 12; მარტ. 1—164; ქილ. 692; მივაქცევ პირსა, отвратить лице, და მიაქცია ოცდა ათი იგი ვეცხლი, и отдалъ назадъ эти 30 серебренниковъ, მატთ. 28—3; მიაქციე მახვილი ადგილსავე თვისსა, вложи мечъ свой въ ножны, მატთ. 26—52; ზურგის მიქცევა, обернуть спину къ кому, მივაქცევ გზასა, направить путь, დაბად. 38—10; совратить съ пути, ისა. 30—4; მიწად მივაქცევ, возвращать землѣ, похоронить, დაბად. 3—9; მივაქცევ თვალსა, отвратить отъ кого взоръ, მუსულმანად მივაქცევ, обратить кого въ магометанскую вѣру, 1 ქართლ. 46, 430; მივაქცევ ყურადღებასა, обратить вниманіе, ნუ მიმაქცევ (ნუ მიგვაქცევ უნდა), გზასა ამას, не соврати насъ съ этой пути, ისა. 30—4; მიგაქცივნენს, да возвратитъ васъ, დაბად. 48—17; (ვუქცევ, -ქციე), ზ. მიხ. მივუბრუნებ, возвратить кому назадъ, მივუქცევ ყურადღებასა, обратить вниманіе, (ვიქცევი, -ქეც), ზ. ვ. მივბრუნდები, დავბრუნდები; გარდავიზირები, განვსდრკები, уходить назадъ, возвращаться; уклоняться. მივიქცევი სახლად, возвращаться домой, იგავ. 3—28; საქმ. 1—12; თავ-თავის ადგილს მიიქცნენ, разъѣхались по домамъ, ყარამ. 97; (მივექცევი, -ქეც), ზ. ვ. მივუბრუნდები, обернуться къ кому; быть возвращену кому, ალბ. 44, მატ. 9—22; 16—22; ლუკ. 7—44; ფსალ. 7—17.

**მიქცევა** (ვა კედლისა), ზ. მ. კედლს დავარღვევ, отломать стѣну.

**მიქცევა** (ვა წყლისა), ზ. მ. დავღვრი წყალსა, пролить воду.

**მიღება,** სხ. пріемъ, **მიღებ-მოღება,** носить туда и сюда, მიღებ მოღება თავისა, ворочать головою, ჩემისა ასე მიღებისათვის, за пріемъ, сдѣланный мнѣ, მროვ. 68; მიღება მიცვალებულისა, похороны, (მივიღებ, -ღე, მიმიღია, სამლ-წერილში: მიმიღებია, მიმიღებიეს; მატ. 6—3; საქმ. 19—2); ზ. მ. მივიბარებ, ჩავიბარებ, მივითვლი, გამოვართმევ, ავიღებ; მივიტან; принимать, получать; приносить; მალაქ. 1—1; ფსალ. 108—8; მატ. 20—7, 8; ვეფხ. 1116; მივიღებ ჯილდოს, получить награду, მივიღებ სამკურნალო წამალსა, принять лекарство, მივიღებ სადილსა, обѣдать; მივიღებ საუზმეს, фриштикаю, закусываю, მივიღე ფული სახარჯოდ, я принялъ деньги на расходъ, მივიღებ საზრდელსა, принять пищу, საქმ. 27—34; 1 ტიმოთ. 4—3; მივიღებ შენდობასა, получить позволеніе, მივიღებ წმინდა საიდუმლოსა, причаститься св. тайнъ, მიიღეს მცხეთას, его похоронили въ Мцхетѣ, რა ყელთან სამართებელი მიიღო, სიბრ. 68, когда онъ поднесъ бритву къ горлу; (მივუღებ, -ღე), ზ. მიხ. მივუტან ან წავართმევ, ჩამოვართმევ, მივუხვამ, приносить кому; отнять, лишить, მივუღებ ციხესა, овладѣть крѣпостью, მივუღებ ენასა, ხელსა, отнять языкъ. руку, მივუღებ ხელსა, протянуть руку, სიბრ. 7; მივუღებ გულსა, лишить чувства, იოს. 3 — 11; **მიმიღებ,** ты принимаешь меня; რუსუდ. 260; 2 კორ. 11—20; ისა. 28—27; 1 ქართლ. 59; მიმიღეთ მცხეთაში, похороните меня въ Мцхетѣ; ალექს. 111; მიგვიღეს ჭკუა, лишили насъ разсудка, ქილ. 324; (მივიღები), ზ. ვ. быть приняту, (მივეღები, -ღე), ზ. თვ. წავერთმევი, лишаться, ღონე მიეღო, онъ лишился силъ, ქილ. 433; ჭკუა მიეღო, онъ лишился разсудка, მიღებულვარ, სრ. მივჰქლებოდი, я лишенъ, я лишился, მიჰქლებოდა ენა; ხელი, და ფეხი, онъ лишился употребленія языка, руки и ноги, 1 ქართლ. 281, **მიღებული, მინაღები,** полученный; лишенный; ფსალ. 9—25; ხუნ-მიღებული, ე. ი. უხუნო, ხუნის არ მქონე, неимѣющій запаха, გონება მიღებული, умалишенный, **მინაღები. -ბული,** ან მიღებადი; пріемный, მიმღები, ს. пріемщикъ, **მიღებინება** (ვა), ზ. სხმ. ჩავაბარებინებ, заставить принять.

**მიღვრა** (მივჰღვრი), ზ. მ. მივაქცევ წყალსა, пролить воду, (მიიღვრების, -ღვარე), проливаться.
**მიღირს**, ნ. ღირვა.
**მიღმა**, ზზ. იქითკენ, შორს; გარდა; въ противную сторону, напротивъ, ვეფხ. 297; დარეჯ. 2—4; 1 ქართლ. 129; მიღმა დაგდება ქმრისა, бросить въ сторону мужа, ალ. 32; მიღმა უთხრა, ე. ი. თავის თავს უთხრა, подумалъ про себя, ვეფხ. 1077; **მიღმართ**, ზზ. იგივე მიღმა, სიბრ. 101; გაღმა, იქით, по ту сторону, 1 ქართლ. 135; **მიღმართი**, ზედ. უკუღმართი, მრუდი, безпорядочный, **მიღმართი-მიღმართი** სოფელი, превратный міръ, ვისრ. 142; **მიღმართ**, ზზ. უწინარეს, напередъ, прежде, 1 ქართლ. 329; მიღმართ ჰსდგა, стоялъ въ сторонѣ, დარეჯ. 2—150; მიღმართ მიიხედე, посмотри въ сторону, დარეჯ. 59; **მიღმოზით**, ზზ. ქილ. 202; აქეთ იქით, со всѣхъ сторонъ.
**მიღწევა** (ვა), ზ. მ. მივაწევ, მივალ დანიშნულს ადგილს; გავიგებ; достигать, доходить; понять.
**მიღწივ**, ზზ. მარადის, завсегда, -წიან, ნ. ღუწა.
**მიყენება** (ვა), ზ. მ. მივადგამ, მივაყუდებ; დავუყენებ, მივაჩენ ზედამხედველად; დავაყენებ, დავადგებ; приставить, прислонить; поставить кого для надзора, присмотра; ставить, поставить на; რომელსაც თთვესა მიაყენებდე, на какой мѣсяцъ поставишь, ხრონოლ. 29; ქილ. 39; მივაყენებ უბედურობას, навлечь на кого несчастье, მივაყენ სხივსა, освѣтить что лучами, ქილ. 14.
**მიყვა**, ნ. **მიყოფა**.
**მიყვანა, მიყუანა, -ნება**, სზ. отводъ, ტაძრად მიყვანება, введеніе во храмъ, (მივიყვან, -ნე), ზ. მ. წავიყვან, მივგზავნი, მივასხამ; დავაცილებ; отвести, проводить; ვეფხ. 316; 1 ქართლ. 279; ტიმოთ. 69; საქმ. 15—14; სანამ საქმეს საქმეზედ არ მივიყვან, пока не кончу дѣла, **მიყვანინება** (ვა), ზ. სხმ. წავაყვანინებ, заставить отвести, 2 ქართლ. 448.
**მიყვარნი**, ს. მოყვარენი, друзья, родственники, იერემ. 20—10.
**მიყვარხარ**, უსრ. მიყვარდა, я люблю тебя, ნ. ყვარვა.
**მიყვირება** (მივჰყვირი, -რე), ზ. უ. შევჰყვირი, ხმას ვაძლევ, кричать кому въ слѣдъ, ჩონგ. 37.
**მიყვლეფა** (ვჰ), ზ. მ. облупить.
**მიყიდვა** (მივჰყიდავ ან მივჰყიდი, -დე), ზ. მ. მივჰფრდი, продать кому, **მიყიდული**, продано, ალ. 66.
**მიყივლა** (მივჰყივი), ზ. უ. მივჰძახი, кричать кому.
**მიყინვა** (ვჰყინავ, -ნე), ზ უ. ზედ-გავჰყინავ, примерзнуть, **მიყინული**, მიმ. примерзлый.
**მიყმაწვილობა** (მივჰყმაწვილობ, -ლე), ზ. უ. ყმაწვილივით ვიქცევი, ребячиться, ვეფხ. 1444.
**მიყოვნება** (მივაყოვნებ, -ნე), ზ. მ. მივაყოლებ, преслѣдовать, ანდრ. 69.
**მიყოვრება** (მივიყოვრები), ზ. ვ. ვცხოვრებ, проживать, დაბად. 32—5.
**მიყოლა** (ვჰყვები, -ყევ), ზ. უ. უკან მივსდევ, შევუდგები, მივჰბაძავ, слѣдовать, идти за кѣмъ; подражать; მზითევი მიჰყოლოდეს, если она принесла приданое, სამ. ვახტ. მივჰყევ გზასა, я слѣдовалъ по пути, მივჰყვები ნებასა, исполнить чью волю ვეფხ. 106, მივჰყევ ჯანჯაფილის მურაბის ჭამასა, я сталъ ѣсть инбирное варенье; ანტონ. მივჰყვებარ, онъ ведетъ меня, (მიმყავს, მიმყავნდა), ზ. მ. მივიყვან, вести, ვეფხ. 45; (მივჰყოლივარ, -ლოდი), ზ. უ. მივჰყვები, слѣдовать за кѣмъ, подражать, **მიყოლილი** კაცი, კაცია. 75, человѣкъ сопровождавшій, прибывшій съ кѣмъ нибудь, **მიყოლება** (ვა), ზ. მ. უკან მივადევნებ, заставить слѣдовать, ალ. 96; მივაყოლებ ძველს განაჩენსა, заставить слѣдовать прежнимъ постановленіямъ, ალ. 96; ბიჭებო გააგდეთ, მიაყოლეთ პანღური, ჩონგ. 46; ребята выгоните и дайте пинковъ; **მიყოლიება** (მივიყოლიებ, -ლიე), ზ. მ. დავიყოლიებ, დავითანხმებ, сговорить, согласить; 2 ქართლ. 443; თან მივიყოლიები, быть приведену съ собою, გუჯ. 33, **მიყოლობა**, ს. მიდევნება, послѣдованіе, ალ. 13.
**მიყოფა, მიყვა** (მივჰყოფ, მივჰყვი, ხრ. მივჰყავ), ზ. უ. მოვჰყვები, დავიწყებ, начинать дѣлать, მივჰყოფ ხელსა, ე. ი. ხელს დავსდებ, დავიწყებ, взять рукою, приступить къ работѣ, наложить руку, დაბად. 22—11; ისაი. 5—25; 18—14; 22—11; საქმ. 12—2; ხელი მიუყვია, онъ схватилъ рукою; კაცია 8; 1 ქართლ. 81; გორგ. 76; გამოსლ. 4—3.
**მიყრა**, სს. набрасываніе; ფეხის მიყრა, говоря о народѣ: перестать кишѣть на улицѣ, (მივჰყრი, მივჰყარე), ზ. მ. მივაგდებ, ერთს გუთხეს დავჰყრი, набросать въ кучку, навалить, (მივაყრი, -ყარე), ზ. მ. შევაყრი; დავაყრი, მაგალ. მიწას, бросать, кидать въ кого чѣмъ; бросить на могилу землю, მივაყრი ქოქოლას, проклинать, ანტონ. 4—39; კაცია 48; (მივუყრი, -ყარე), ზ. მიჩ. მივუგდებ, бросить кому что, მივუყრი წიგნებსა, бросить, отдать кому книги, მივუყრი ცხენს თივას, дать лошади сѣно, (მივიყრები, -ყარე), ზ. ვ. მივიგდები; მივეწყრები, გავთავდები, быть брошену; склоняться, опускаться, понижаться; და ვითარ დღე მიიყარა საღამოდ, когда день склонился къ вечеру; სამი წელიწადი სამთვედ მიიყარა, ე. ი. სამი წელიწადი სამთვედ მიიწურა, ან სამი წლისაგან სამი თთვე დარჩა, ვეფხ. 181; изъ трехъ лѣтъ оставалось только три мѣсяца, ფეხი რომ მიიყარა, когда все стихло, და საგანაჩენოდ მიიყაროს, когда дѣло дойдетъ до написанія приговора, ვახტ. სამ. 205; **მიყრილი**, მიმ. набросанный, მიყრილი ღლეთაგან, пожилой, რუსუდ. 489, **მიყრილობა**, ს. набросанность.
**მიყრა-მოყრა** (მივჰყრი მოვჰყრი), ზ. მ. აქა იქ დავჰყრი, разбросать.
**მიყრდნობა**, სს. მიყუდება, прислоненіе, სახე ქრისტესი მიყრდნობით პირსა ზედა გამოსახული, გუჯ. 12; образъ Христа, изображенный посредствомъ приложенія къ лицу (Спасъ нерукотворенный); (მივაყრდნობ, -ნე), ზ. მ. მივაყუდებ, прислонить, приставить, (ვაყრდნობ, მაგალ მკერდსა), ზ. მიჩ. გულზედ დავიკრობ, прижать къ груди; (მივეყრდნობი), ზ. თვ. მივეყუდები; შევეფარები, прислониться, опереться; укрыться, სიბრ.

135; ქილ. 66; მიეყრდნა გულსა, упалъ на груди, გუჯ. 9; ანდრ. 7; მიმეყრდნო თავი, я прислонилъ голову, ყარამ. 251, ზურგი ზურგისათვის მიუყრდნობიათ, ქილ. 171; они прислонили спину къ спинѣ, ერთი გვერდი მთისაკენ მიეყრდნა, одною стороною склонялось къ горѣ; **მიყრდნობილი**, მიმ. прислоненный, იოან. 13—23; 2 ქართლ. 272.

**მიყრუვებული**, глухой (напр. переулокъ), заглохшій.

**მიყუდება** (ვაყუდებ, -დე), ზ. მ. მივაყრდნობ, მივადგამ, приставить, прислонить, (მივეყუდები, -დე), ზ. თვ. მივეყრდნობი, прислониться, ვისრ. 203.

**მიყურება** (მივჴყურებ, -რი; სრ. -რე), ზ. უ. ვუყურებ, ვუჭვრეტ, смотрѣть, (მიმიყურნა), ზ. უ. ყური მომიგდო, подслушалъ, ქილ. 216.

**მიშენება** (ვაშენებ, -ნე), ზ. მ. მივჴმცებ შენობას, пристроивать.

**მიშვება** (მივუშვებ, -შვი), ზ. მ. ნებას მივსცემ, ან გზას დავანებებ, попускать, допускать, позволять, მაც. 3—15; ვისრ. 155; საქმე. 27—32; მარც. 1—176, მივუშვებ წყალსა, напускать воду, რუსუდ. 346; მივუშვებ ალვირსა, опустить возжи, მივუშვებ საძოვრად, пустить на травку, მიმიშვით, пустите меня, ვეფხ. 1153; (მივიშვები, -შვი), ზ. ვ. допускаться, მივუშვებ საქონელსა, припускать скотъ; მიშვებული, მინაშვები, допущенный.

**მიშველება** (ვა), ზ. მ. შესაწევნელად გავგზავნი, посылать, отправлять кого на помощь; (მივეშველები, -ლე), ზ. თვ. საშველად მივალ, идти на помощь, **მისაშველებელი**, ზედ. საშველად დანიშნული, вспомогательный, **მიმშველებელი**, ს. кто идетъ на помощь, **მიშველება** (ვა), ზ. სხ. ვაიძულებ შესაწევნელად წასვლასა, заставить идти на помощь.

**მიშვერა** (ვუშვერ, ვუშვირე), ზ. მ. გავუშვერ, წარვუზიდავ, высунуть, выставить, подставить; მივუშვერ ლოყასა, подставить щеку.

**მიშვლება** (ვა), ზ. მ. გავაძრობ; გავლახავ; сорвать; выдрать.

**მიშლა** (ვჴშლი, ვაშალე), ზ. მ. დავშლი, მოვჴფუშავ, рушить, ломать, приводить въ безпорядокъ, **მიშლა-მოშლა** ს. სრულებით დაშლა, მოფუშვა, разрушать, разстроивать.

**მიშურება** (ვა, ვუ), ზ. მ. მივჴსცემ, შორიდამ ვაძლევ, удовлетворять ალბ. 71.

**მიშურება** (ვა), ზ. მ. და უ... მივაჩქარებ ან მივეჩქარები, торопить; спѣшить; (ვეშურები, -რე), ზ. თვ. მივეჩქარები, спѣшить, торопиться, ერისთ. 94.

**მიჩანჩალება** (ვა), ზ. უ. ჩანჩალით მივდივარ, плестись.

**მიჩემება** (ვა), ზ. მ. გავუთვისებ; მივაბარებ; отдавать въ собственность; пріурочивать; поручать; მარც. 1—337; ქილ. 150; (მივიჩემებ), ზ. მიჩ. მივითვისებ, გივისაკუთრებ, მივიწერ, присвоивать, -ბითი, მაგალ. ზმნა, относительный глаголъ.

**მიჩუმება** (ვა), ზ. მ. დავაჩუმებ, ხმას გავაკმენდინებ, заставить умолкнуть, (მივჩუმდები); ზ. უ. დავჩუმდები, ხმას გავიწყვეტ, კრინტის არ ამოვიღებ, замолкнуть.

**მიჩენა** (ვაჩენ, -ჩინე), ზ. მ. გამოვაჩენ, указывать, მივაჩენ პატივსა, отдать честь, ყოველსა საქმისა ჟამი მიაჩანს, каждое обстоятельство зависитъ отъ времени, 1 ქართლ. 270; (მივუჩენ, -ჩინე), ზ. მ. დავუყენებ კაცსა ზედა-მხედველად, приставить человѣка для надзора, ყოველსა სენსა თვითო წამალი მიაჩანს, каждая болѣзнь имѣетъ свое собственное лекарство, ქილ. 439; მიმიჩანს, მიმაჩნია, ზ. მიჩ. მაქვს ან მყავს; მგონია; имѣть, ვეფხ. 1083; кажется мнѣ, ბექან. 29, მიჩინება (ვუ), ნ. მივუჩენ.

**მიჩეჩება** (ვა), ზ. მ. მივსცემ, отдать, сунуть.

**მიჩეჩქა** (მვჴსჩეჩქ), ზ. მ. смять.

**მიჩვევა** (ვა), ზ. მ. დავაჩვევ, пріучать, (მივეჩვევი, -ჩვიე), привыкать, ჩონგ. 94.

**მიჩვენება** (ვა), ზ. მ. ვაჩვენებ, დავანახვებ, მივასწავლებ, указывать, ხრონოლ. 27.

**მიჩიგდანი**, ს. ფარდა საწოლისა, занавѣсъ у кровати.

**მიჩმახვა** (ვჴ), ზ. მ. მიჩხლართვა, скомкать, ჩახრ. 84.

**მიჩნევა** (ვაჩნევ, -ნიე), ზ. მ. ვუჩვენებ, указывать, 2 ქართლ. 282; (მიმაჩნია, მიმაჩნდა), ზ. მიჩ. მიჩნს, მგონიეს, считаю, принимаю за;... ვისრ. 160; 2 ქართლ. 357; (მივუჩნევ), ზ. მ. მივუჩვენებ, указывать на, 2 ქართლ. 282; (მივიჩნევ, -ჩნიე), ზ. მ. მივითვალავ, შევიწყნარებ, კეთილად მივიღებ, считать для себя за..., принять благосклонно; 5 სიგ. ჩოლოყაშვ. ქილ. 238; (მივაჩნდები, -დი, მივჴჩანვარ, მივჴსჩნოდი), ზ. ვდ. ვეგონები, ვეჩვენები, დავენახვები; казаться, (მიმაჩნდება, -და), ზ. მიჩ. შევრაცხ, მივითვალავ, почитать, თუ აგეთი შენაცოდარი მიაჩნდა, если онъ обвинялся въ такомъ преступленіи; ალბ. 55; ტყემლის ჩირად ან ჩალად მიაჩნდა, считаетъ это за ничто, онъ ни во что не ставитъ это, გორგ. 34; მირიან. 33; მივუჩანვარ, (მივუჩნდები, -დი, ქილ. 444); ზ. მიჩ. ვეგონები, казаться ему; **მიჩნეული**, მიმ. მითვალული, почитаемый, принятый; ვეფხ. 1199; ქილ. 435.

**მიჩოქვა, მიჩოქება** (ვუ), ზ. უ. დავუჩოქავ, стать передъ кѣмъ на колѣни, 2 ქართლ. 325.

**მიჩოჩვა** (ვჴ), ზ. უ. მივლოლავ, მივსცოცავ, ползти.

**მიჩრა** (მივსჩრი, -ჩარე), ზ. მ. მივჴსჯრი, сунуть.

**მიჩუმება** (ვა), ზ. მ. заставить молчать; (მივჴსჩუმდები), ზ. თვ. замолкнуть.

**მიჩქარება** (ვა), ზ. მ. მივაშურებ, торопить, (მივეჩქარები, -რე), ზ. თვ. მივეშურები, торопиться, მიმეჩქარება, тороплюсь, დავრ. 75.

**მიჩქლეთა** (ვჴ), ზ. მ. დავჴსჩქლეთ, крошить.

**მიჩქმალვა** (ვჴჩქმალავ, -ლე), ზ. მ. მივჴმალავ, припрятать, сунуть куда либо; გავჴქარცხლავ საქმეს, замять дѣло; **მიც**, ნ. მიცს ან მიძს.

**მიჩხაბვა** (ვჴ), ზ. მ. დავჴსჩხაბავ, навараксать.

**მიჩხლართვა** (ვჴ), ზ. მ. მიჩქმალვა, скомкать.

**მიცანცალება** (ვჴ), ზ. უ. ნელა მივდივარ, плестись.

**მიცემა**, სზ. отдача, მიცემა ვალისა, отдача долга, (მივსცემ, მივეც); ბძანებ. მიეც, მიეცი, შემოკლ. მიე, სამღვთოწერ: მივსცნე, მივჴსცენ; 1 ტიმოთე 1—2; ბძანებ. სქესი: მიეცინ, ლუკ. 2—10; აგრეთვე

მივუეცით, ე. ი. მივეცით, 2 ქართლ. 550); ზ. მ. ხელ და ხელ მივაბარებ, უკუ მივაგებ, მივუზღავ, გარდავუხდი; дать, отдать, заплатить; ვისრ. 149; მატ. 7—6, 7. 9, 10; ხელ და ხელ მივეც, я отдалъ въ руки, ქირით მივსცემ, я отдамъ въ наймы, მივსცემ ქმარსა ქალსა, выдать замужъ, მივსცემ ხელს, помогать, собственно подать руку, პასუხს მივსცემ, отвѣчать, ხმა მიეცი, позови, მივსცემ პირობას, дать слово, заключить условіе, ამაში რა მიეცით, что вы за это заплатили, ხარჯის მიცემა, платить дань, თავს ან გულს არ მივსცემ, не обращаю вниманія, ვეფხ. 231; ციხე მისცა ღალატით, измѣною предалъ крѣпость непріятелю, გემოს მივსცემ, придавать вкусъ; ცოტა ცეცხლი მიეც, поставь на малый огонь, ქიმ. 50, 51; მიეც გონება, внимай, ვეფხ. 307; ცხენს მივეც სადავე, я опустилъ вожжи; пустилъ лошадь на волю, ვეფხ. 989; მივსცემ საფლავსა, похоронить, предать землѣ, 3 ეზდრ. 2—23; მივსცემ სალამსა, отдать кому поклонъ, მირი. 101; მივსცემ სახამებელსა, накрахмалить, მისცემ თავსა, отдать себя, (მიმცემ, მიმეც), ზ. მიჩ. მიმცემ, отдаешь меня, თესალ. 4—2; მატ. 21—26; ყოველი მიგცე შენ, все это дамъ тебѣ, მატ. 4—7; დაბად. 16—6; მარკ. 13—9; (მივიცემი), ზ. ვ. быть отдану, заплочену, (მივეცემი, -ცი), ზ. თვ. მივებარები, გარდავეხდები, передаваться, отдаваться, ლუკ. 21—16; გამოცხ. 19—8; ფიქრს მივეცემი, онъ впалъ въ меланхолію, въ раздумьѣ; წუხილს მივეცემი, впасть въ уныніе, ვეფხ. 1015; ხიფათში მივეცენით, мы попали въ бѣду, ანტ. 47; მივეცემი მახვილის პირსა, быть изрублену, მიგეცეს ლოცვა, тебѣ воздается молитва, ფსალ. 64—2, ძელს მიეცეს, да будетъ повѣшенъ, სამ. კათოლ. 3; (მივცემივარ, მივსცემოდი), ზ. ვ. მოცემულ არს ჩემდამო, даровано мнѣ, სამ. სომხ. 334; ჩონგ. 21; **მიცემინება** (ვა), ზ. სხმ. ვაიძულებ მიცემასა, заставить отдать, ალბ. 66, სამ. ვახტ. 125; 208; ანტ. 4—32; (მივეცემინები, -ნე), ზ. თვ. გარდავეხდები, уплачиваться, სამ. ვახტ. 93; **მიცემული, მინაცემი**, მიმ. отданный, **მისაცემელი**, ზედ. подлежащій отдачѣ, **მიმცემი**, ს. датель, вручитель, **მიცემითი**, ზედ. მისაცემი; ბრუნვა სახელთა, дательный падежъ, **მიცემ-მოცემა**, სზ. отдача и получка, оборотъ торговый; 2 ქართლ. 222; **მივსცემ-მოვსცემ**, отдать и взять.

**მიცვალება**, სზ. მოსვენება, მოკვდომა, кончина, смерть, (მივსცვალებ, -ლე), ზ. მ. გარდავიტან, ადგილს გამოვუცვლი, перемѣнить мѣсто, переставить, (მივიცვალები, -ლე), ზ. ვ. მივიძინებ, შევისვენებ, გარდავიცვლები, მოვჰკვდები; ან შევიცვლები, преставиться, умереть, скончаться; измѣняться; მატ. 17—26; იოან. 3—14; ანდრ. 85; 1 ქართლ. 142; **მიცვალებული**, покойникъ.

**მიცვეთა** (ვჰ), ზ. მ. გავჰსცვეთ, износить.

**მიცვივნა** (მივსცვივი, -ვოდი), ზ. თვ. მრავალთათვის: მივვარდებით, დავესხმით, бросаться на кого, напасть.

**მიცვლა, მიცუ̂ლა** (მივსცვლი, მივსცვალე), ზ. მ. შევსცვლი, перемѣнять, измѣнять, მისცვალა ამიერ სოფლით, умеръ, скончался, 2 ქართლ. 389; მიმცვალა, измѣнилъ меня, კოლ. 1—13, (მივუცვალე მაგალ. მეფობა), ზ. მიჩ. წავართმევ მეფობასა, ანდრ. 138; лишить кого престола и самому вступить на престолъ, (მივეცვლები, -ცვალე), ზ. თვ. გამოვიცვლები; გამოვერთმევი, измѣнятся, лишаться; **მიცი**, შემოკლ. მიცნობ, ნ. ცნობა.

**მიცია**, ე. ი. მომიცემია; მიციას მოცია უნდა, кто любитъ получать, тотъ долженъ любить и отдавать; ნ. მიცემა.

**მიცივება** (ვაცივდები, -დი), ზ. თვ. ხელ-აუღებლად ვიქმ რასმე, накинуться, корпѣть надъ чѣмъ, ანტ. 5—36.

**მიცილება**, სს. отстраненіе, удаленіе; (მივაცილებ, -ლე), ზ. მ. ავაცილებ, თავს გადავავლებ, მოვაშორებ, удалять, отстранять; (მივსცილდები, -დი, ან მივეცილები, -ლე. კავშ. 231), ზ. მ. ავსცილდები, მოვშორდები; отстраняться, удаляться, миновать, ускользнуть, კავშ. 232, მივსცილდები ბრძოლასა, устранить себя отъ битвы, მარტ. 2—118; და არ მისცილდება თინათინ,... მაგალ. გონებისაგან, изъ памяти невыходила у него Тинатина, ვეფხ. 146; მიუცილვებულვარ ლხენასა, я удаленъ отъ радостей, ვისრ. 86; მიმცილდება გონებისაგან, забываю, ვისრ. 57; არ მიმცილდება, не минуетъ меня, ვისრ. 88; (მივსცილებივარ, მივსცილდებოდი), ზ. ვ. ავსცილებივარ, миновать, ვისრ. 157.

**მიცლა** (მივსცლი, -ცალე), დავსცლი, опорожнить.

**მიცორვება** (ვა ცხენსა), ზ. მ. ცხენით მივალ, ѣхать верхомъ рысью, ვეფხ. 969.

**მიცოცვა** (ვჰ), ზ. მ. ползти.

**მიცუნცულება** (ვა), уносить; (ვი), прибѣжать мелкою рысью.

**მიცს**, ვეფხ. 658; ნ. დება.

**მიცურვა** (ვჰსცურავ, -რე), ზ. უ. მივალ ცურვით ან ნავით წყალში, плыть, გველი მუცლით ჰცურავს, მდაბ. ჰსცოცავს, змѣя ползетъ, ანდრ. 59.

**მიცქაფება** (ვა), ზ. მ. ვაჩქარებ, торопить, (მივიცქაფები, -ფე), ზ. ვ. ავსჩქარდები; თავს შევაფარებ, торопиться; пріютиться, ალექს. 57.

**მიძახება, მიძახვა** (ვჰსძახებ, -ხავ, ხრ. -ხე), ზ. უ. უკან შევჰყვირი, кричать кому въ слѣдъ.

**მიძველება** (ვჰსძველდები), ზ. თვ. состарѣть.

**მიძილისშინა**, ს. სიზმარში, во снѣ, იერემ. 27—9.

**მიძინება**, სზ. მიცვალება, შესვენება, успѣніе, кончина; **მიძინების ხატი**, образъ Успѣнія, მიძინება ღვთის მშობლისა, Успѣніе св. Богородицы, (მივიძინებ, -ნე), ზ. უ. წავიძინებ, მცირედ დავიძინებ, заснуть, умереть, დაბად. 49—10; ვეფხ. 268, 1209 კავშ. 256; ანდრ. 75, 140; (ვაძინებ, -ნე), ზ. მ. დავაძინებ, მოვასვენებ, усыплять, (მიმძინდება, -ნდა), ზ. ვდ. დამეძინება, заснуть, ანდრ. 40.

**მიძღვნა** (ვაძღვნი, -ძღვნე), ზ. მ. შევაძღვნი. ვსთხოვ რომ მიიღოს, отдавать, просить принять, предлагать кому.

**მიძს**, ნ. დება; **მიძნს**, ზ. უ. საძნელოა ჩემთვის, тяжело для меня.

**მიძღვანა, -ნება, მიძღვნა** (მივუძღვან, მივუძღვანებ, მივუძღვნი, -ნე ან მიძღვენ, -ძღვნი), ზ. მ. გავუგზავნი; მივართმევ, посылать, отправлять; подносить, ლუკ. 23—7; საქმ. 11—29; ქილ. 18; 544; მიძღვანებული, посланный, 1 ტიმოთ. 1—19; (მივსძღვანავ, -ნე), ზ. მ. საჩუქრად გავუგზავნი, отправить подарокъ, 1 ქართ. 311.

**მიძღოლა** (მივუძღვები ან მივუძღვი, -ძეღ), ზ. უ. წინ მივალ გზის საჩვენებლად, თან მივსდევ, გავაცილებ; ვმოძღვრი, დავარიგებ; предводить, вести, провожать; наставлять, руководить; ფსალ. 59—9; 106—30; 142—10; 2 ქართლ. 293; (მიმიძღვის, მიმიძღვება, -ძღვოდა), ზ. უ. ჩემს წინ მიდის გზის საჩვენებლად, идетъ впереди меня для указанія дороги, სარჯელი მიუძღვების, онъ имѣетъ свои заслуги, სომხ. სამ. 252; სამართალი მიმიძღვის, ე. ი. სიმართლე ან უფლება მაქვს, имѣю право, ვეფხ. 31; შენზედ კარგის მეტი არა მიმიძღვისრა, кромѣ добра ничего дурнаго тебѣ не сдѣлалъ, (მიმიძღვება, -ძღვა), ზ. უ. ჩემს წინ მივა გზის მაჩვენებლად, указываетъ мнѣ дорогу, провожаетъ меня.

**მიძღომა** (ვაძღები), ზ. უ. насытиться.

**მიძულება**, ს. სიძულილი, მძულვარება, ненависть, 1 ქართლ. 129.

**მიწის კერძი**, ს. меланхоликъ.

**მიწა**, ს. ქვეყნის ნაწილი, მტვერი, ერთი ოთხთა კავშირთაგანი, ხმელი, გრილი და უმძიმესი წყლისა; მამული, სახნავ-სათესი: დაბად. 3—14, 19; ფსალ. 102—14; მხატვრობაში; ჩრდილი; земля; прахъ; пашня; въ живописи: тѣнь; **დედა მიწა**, материкъ, მინდვრის მიწა, ზომა მიწისა 60 დღიური, пахотная земля въ 60 моргенъ, **თეთრი მიწა**, мѣлъ, **ლურჯი მიწა**, купоросъ, **წითელი მიწა**, мумія, червлень, ღონიერი ან უღონო მიწა, плодоносная, безплодная земля, მიწას გავუკეთებ მხატვრობას, грунтовать картину, оттѣнять, **მიწის-წაბლა**, картофель; **მსუქანა მიწა**, магнезія, შავი მიწა, черноземъ, ეკკლესიის მიწა, церковная земля, საბატონო მიწა, господская земля, მიწით ჭერამდინ, съ полу до потолка, რუსუდ. 349; **მიწის ლომი**, ს. ცხოველი: хамелеонъ, სოფონ. 2—14; **მიწის მაყველა**, სახ. მცენარესი, брусника, ნ. ჩ. ლ; **მიწის ლობიო**, ერთგვარი ლობიო; ნ. ლობიო; **მიწა-წყალი**, ს. отечество; უნდა გამოვესალმო ჩემს მიწა წყალსა, я долженъ проститься съ своимъ отечествомъ, მიწა წყლის შვილები, дѣти отечества; მიწასთან გასწორება, сравнять съ землею, унизить, **მიწის ვაშლა**, груша земляная, ერის. ლ; **მიწის საკმელა**, ს. валерьяна, რუსული ქართ. ლ., **მიწის მზომელი**, ს. землемѣръ, **მიწა ქმნილი**, ზედ. превращенный въ прахъ, ვისრ. 28, **მიწაყრილი**, курганъ.

**მიწალები**, ს. არჯასპი, купорочъ.

**მიწბობა** (მივიწბობ), ზ. მ. შევისრუტავ; ცხოველთათვის: შევიწბავ საჭმელსა სისხლის განახლებისათვის; всасывать, впивать, втягивать въ себя пищу для обновленія крови (говоря о венахъ): საბ. ლ.

**მიწდომა, მიწუდომა, მიწთომა, მიწუთომა** (მივჰსწვდები, მივსწვთები, -თი), ზ. ვდ. მივაწვდენ ხელს, თვალს, გონებას; შევეხები, ხელს დავავლებ, მოვჰკიდებ; მივხვდები, გავიგებ, достигать, досягать, доставать; касаться; хватать, брать; смекать, постигать; ფილიპ. 3—13, 16; რუსუდ. 341; 1 ქართლ. 9; ალბ. 37; ქილ. 614; სამ. ვახტ. შესავალი; ვისრ. 35: გონებით მივსწვთები, постичь умомъ, თვალით მივსწვთები, измѣрить глазами, ვისაც მისწვდა, кого онъ ни схватилъ, თოფის ტყვია ვერ მისწვდება, ружейная пуля нехватаетъ; (მივაწვდენ, -დინე), доставать; передавать; ხელს მივაწვდენ ჭერამდინ, рукою достаю до потолка; (მივუწვდები, -დი), ზ. მიჩ. გავიგებ, მივხვდებ, понимать, смекать, (მიმიწვდება ხელი), ზ. მიჩ. ხელს მივაწვდენ, я могу достать рукою, ქილ. 388, თუ ხელი მიუწვდებოდეს, если онъ можетъ, если онъ въ состояніи. სამ. ვახტ. 97; სომხ. 203; ქილ. 440, (მივიწთომები, -მე), ზ. ვ. მივიხდომები, გავიგები, постигаться, ვისრ. 2; კავშ. 223; **მიწდომილი**, მიმ. постигнутый, **მიწდომილება**, ს. постижимость.

**მიწება** (ვა), ზ. მ. მიწად გავხდი, обращать въ прахъ, (ვჰმიწდები), ზ. ვდ. მიწად გავხდები, обращаться въ прахъ.

**მიწებება** (ვა), ზ. მ. წებოთი დავაკრავ, заклеивать, (ვეწებები, ვსწებდები), ზ. თვ. წებოთი მივეკვრი, приклеиваться.

**მიწევა, მიწევნა**, სხ. догнаніе, (ვაწევ, -წიე), ზ. უ. მივახწევ, მივალ დანიშნულს ადგილს, дойдти, достигнуть, დაბად. 49—13, ასე დავიქანცე რომ შინამდინ ვერ მივაწევ, я такъ усталъ, что не дойду до дому, იქამდინ მიაწია საქმემ, რომ, дѣло до того дошло что... ვისრ. 4; მიაწიეს ომი ძლიერი და გასაჭირი, вовлекли его въ бой жестокій и трудный, რუსუდ. 334; (მივიწევი, -წიე), ზ. ვ. მივალ ერთს ადგილამდინ, доходить, საქმ. 28—13; დაბად. 49—13; (მივეწევი, -წიე), ზ. თვ. მოვეწევი გაქცეულს, догнать, ვეფხ. 95; (მივუწევ, -წიე), ზ. მ. მივსწვდები, მივხვდები, доставать, досяготь, ტყვია მიუწევს, пуля достаетъ, **მიწეული**, მიმ. достигшій, სიბერის ჟამს მიწეული, дожившій до старости, რუსუდ. 574; **მისაწევნელად**, въ догоню.

**მიწევა** (მივსწევ, -წიე), ზ. მ. მივსდგამ, შეძრვით გავსწევ, подвинуть, отодвинуть: (მივიწევ, -წიე), ზ. მიჩ. იქით გავიწევ, ადგილს მივსცემ, отодвинуться, подвинуться, (მივიწევი, -წიე), ზ. ვ. მიწეულ ვიქმნები, быть отодвинуту, იერემ. 50—21; **მიწევ-მოწევა** (მივსწევ-მოვსწევ), ზ. მ. აქეთ იქით გავსწევ, двигать туда и сюда, ანტ. 5—15.

**მიწერა** (მივსწერ, -რე), ზ. მ. დავსწერ ვისთანმე წიგნსა, წერილით ვაუწყებ, написать, отнестись къ кому письмомъ, გამოცხ. 2—1; ვისრ. 7; (მივაწერ), მივაჩემებ, დავაბრალებ; მომატებულს დავაწერ, ჩავუმატებ, приписывать кому что; относить, приписать лишнее, სიზმარს მივაწერ, это отношу къ сновидѣнію, ანტ. 2—1, (მივუწერ, -რე), წერილით ვაუწყებ, предписывать, писать къ кому о чемъ, (მივიწერები, -რე), ზ. ვ. წიგნით

ვაუწყებ რასმე, отнестись къ кому письмомъ, (მივეწერები), ზ. თვ. მიმეჩემება, დამბრალდება; приписывается (мнѣ); **მიწერილი, მინაწერი,** მიმ. написанный, **მიწერილობა,** ს. წერილი, отношеніе, **მისაწერი,** ზედ. что нужно написать къ кому, **მიმწერი,** ს. пишущій письмо, **მიწერ-მოწერა,** ს. переписка, кореспонденція.

**მიწეწ-მოწეწა** (მიწეწ-მოვჰსწეწ), ზ. მ. взъерошить волосы.

**მიწვდენა, მიწჳდენა** (მივაწვდენ, -დინე), ზ. მ. მივაწოდებ; ხელ და ხელ მივსცემ; მივსწვდები; подать кому что; достать рукою; ქილ. 309; მივაწვდენ თვალსა, ე. ი. თვალით მივსწვდები, ნ. მიწდომა, **მიწვდილი,** поданный.

**მიწვევა** (მივიწვევ, -წვიე), ზ. მ. მივიპატიჟებ, მოვიხმობ, пригласить, (მივიწვევი), ზ. ვ. მივიპატიჟები, быть приглашену.

**მიწვენა** (მივაწვენ, -ვინე), ზ. მ. დავაწვენ ჩჩვილთა ან სნეულთა ლოგინში, уложить кого спать, ვეფხ. 352

**მიწვთენა მიწვთომა,** ნ. მიწვდენა, მიწდომა.

**მიწიანი,** ზედ. მიწა-ნარევი, მიწოვანი, землянистый.

**მიწიერი,** ზედ. მიწისაგანი, земной, земляной, ვეფხ. 786, ქილ. 203; **მიწიერება,** ს. მიწოვნება, тлѣнность.

**მიწის მახველა,** ს. მცენ, брусника, ნ. მიწა.

**მიწიფება, მიწიფვა** (მივჰსწიფებ, -ფავ, სრ. -წიფე), ზ. მ. დავამწიფებ, მოვასწრობ, მოვამზადებ, заставить созрѣть, приготовить, სამღვთო წერილში: რათა მისწიფე იგი კურთხევასა სიტკბოებისა, ибо ты встрѣтилъ его благословеніями радости, ფსალმ. 20—4, (მივიწიფები, -ფე), ზ. ვ. достичь зрѣлости, ქილ. 272; (მივეწიფები, -ფე), ზ. თვ. მოვესწრობი, достигать, დაბად. 47—9; ქილ. 68; მიეწიფნეს თვალნი ჩემნი სახმილავსა, რუსულს თარგმანში სწორედ არგამოდის, ты недаешь мнѣ сомкнуть очей моихъ, въ переводѣ 1824 года, на стражѣ ты держишь очи мои, ფსალ. 76—4.

**მიწკეპა** (ვჰ), ზ. მ. გავლახავ, выдрать розгами.

**მიწმახნვა** (ვჰ). ზ. მ. перепутать.

**მიწოდება** (ვაწოდებ, -დე), ზ. მ. ხელ და ხელ მივსცემ, მივაწვდენ, подать кому что.

**მიწოდება** (მივუწოდებ, -დე), ზ. უ. დავუძახებ, призывать, დაბად. 41—15; იერემ. 35—2; დავიბარებ, მოვიწვევ, отозвать, 2 ქართლ. 77; (მიმიწოდებ), ზ. მ. მიმიწვევ, მიძახი, зовешь меня, ტიმ. 14; ქილ. 245; (მივიწოდები, -დე), ზ. ვ დავიბარები, быть отозвану, 1 ქართლ. 335.

**მიწოვანი,** ზედ. მიწა-ნარევი, землянистый.

**მიწოლა** (მივჰწვები, -წევ), ზ. უ. წამოვსწვები, прилечь, რიცხ. 24—9; ერისთ. 15; (მივაწვები) ზ. უ. დავაწვები, მივაჭირებ, придавить, прижать.

**მიწონა** (მივუწონ, -ნე), ზ. მ. წონით ვაძლევ, отвѣшивать, отдавать вѣсомъ.

**მიწურვა,** სს. ზამთრის მიწურვაზედ, къ окончанію зимы, (მივსწურავ, -რე), ზ. მ. უკანასკნელ მდგომარეობაში მოვიყვან, доводить до крайности, მივაახლოვებ, приблизить, 2 ქართლ. 232, 333; 1 ქართლ. 224; მისწურეს ციხე წალებად, довели крѣпость до сдачи, 1 ქართლ. 196; დარეჯ. 2 — 139; (მიმიწურავს), ზ. მიჩ. უკანანასკნელს მდგომარეობაში მიმიყვანია, я довелъ его до крайности, დარეჯ. 2—139; მიმწურვიან სული ამოსვლად. ან სულად მიმწურა, я близокъ къ смерти, ვისრ. 106; სიბრძ. 110; (მივეწურვები, -ვე), ზ. თვ. უკანასკნელ მდგომარეობაში მოვალ; მივაახლოვდები, доходить до крайности; приближаться къ концу; რუსუდ. 307; 472, ვეფხ. 214; მოურ. 325; ქილ. 492; დღე მიიწურა საღამოდ, день склонился къ вечеру, რუსუდ. 307; მიეწურვა ქალაქსა, онъ приближался къ городу, ქილ. 192; მიწურვილ ვარ, близокъ, ვეფხ. 875; (მივიწურვი, -ვე), ზ. ვ. წარვალ, проходить, დრო მიიწურა, время прошло, მიწურვით, ზზ. მახლობლად, по близости, 1 ქართლ. 91.

**მიწური,** ს. სოფლელთ სახლი მიწაში, землянка.

**მიწყალე,** ს. ლოცვა, молитва: помилуй мя Боже!

**მიწყდომა** (მივსწყდები, -დი), ზ. ვდ. გავსწყდები, აღმოვიფხვრები, ამოვვარდები; მოვილალები, მოვიქანცები; искореняться, истребляться, утихать, замолчать; устать, изнуриться, ფეხის ხმა მისწყდა, утихло движеніе; ხმაურობა მისწყდა, умолкъ шумъ, **მიწყვედილი,** მიმ. გაჩუმებული, გაყუჩებული; умолкшій; დაღალული, усталый, 1 ქართლ. 175.

**მიწყვდევა** (მივაწყვდევ, -დიე), ზ. მ. დავაწყვდევ, შევაწყვდევ, დავაპატიმრებ заключить, заарестовать; **მიწყვდეული,** მიმ. заключенный, стѣсненный, 1 ქართლ. 30, 415.

**მიწყვეტა** (მივსწყვეტ, -ვიტე), ზ. მ. მოვსწყვეტ, срывать, (მივაწყვეტ, -ვიტე), ზ. მ. მივახლი, დავსცემ. бросить, ударить обо что.

**მიწყებით,** ზზ. ერთი მეორის შემდგომ, постепенно, 1 ქართლ. 67.

**მიწყვა** (მივუწყავ, -ყე), ზ. მ. ზომით ვაძლევ, отмѣрять, სამ. ბერძნ. 1; რაც მიუწყო მოუწყვეს ან მიწყულს მოიწყვნენ, какою мѣрою отмѣрилъ, такою же получилъ; გორგ. 112—117; 155; (მივეწყვები), ზ. თვ. ზომით მივეცემი, отпускаться кому по мѣрѣ.

**მიწყვეტა** (ვჰ), ზ. მ. разорвать; утомить.

**მიწყივ,** ზზ. მუდამ, ყოველთვის, завсегда, დარეჯ. 2—13; ვისრ. 3, 10; ვეფხ. 336; 170.

**მიწყნარება** (ვაწყნარებ, -რე), ზ. მ. დავაწყნარებ, დავაჩუმებ, заставить умолкнуть, утишить, (მივსწყნარდები, -დი), ზ. ვდ. გავჩუმდები, დავსწყნარდები, затихать, утихнуть, ფეხი მისწყნარდება, движеніе утихло.

**მიწყობა** (ვაწყობ, ვაწყე), ზ. მ. მწკრივად დავსდებ, класть, ставить по порядку, **მიწყობილი,** მიმ. მწკრივად დაწყობილი, поставленный, расположенный по порядку, ვეფხ. 5.

**მიჭანდრაკული,** ზედ. ჭადრაკის მსგავსი, კუბოკუბო, клетчатый, шахматный; -იატაკი, штучный, наборный полъ.

**მიჭედა, -დვა** (მივსჭედ, -დავ, სრ. -დე), ზ. მ. მივაკრავ ლურსმნითი, прибить гвоздемъ, пригвоздить.

**მიჭენება** (ვა), ზ. მ. ცხენით ჩქარა მივალ, ѣхать вскачъ, სიბრ. 118.

**მიჭერა, მიჭირება** (მივაჭერ, მივაჭირებ, -რე), ზ. მ. ხელს დავაჭერ, придавить, прижать.

**მიჭირვა** (მიმჭირდება, -და), ზ. მ. გამიჭირდება, გამიძნელდება, быть въ затруднительномъ положеніи, 2 ქართლ. 89.

**მიჭეჭა** (მივსჭეჭ, -ჭე), ზ. მ. მივსჭეჭყ, помять.

**მიჭეჭყა** (ვჰ), ზ. მ. смять, скомкать, **მიჩეჭყ-მოჭეჭყა**, скомкать.

**მიჭექა** (ვჰჭექ, -ქე), ზ. უ. ვჰტკრციალებ, трещать.

**მიჭვრეტა**, ნ. მიჭჳრეტა.

**მიჭვრიტანა**, ს. სარკე; зеркало, -სასახლე, хрустальный домъ, 2 ქართლ. 323; ქილ. 158.

**მიჭიკჭიკება** (ვჰსჭიკჭიკებ, -კე), ზ. უ. ჭიკჭიკით მივჰფრინავ, лѣтя щебетать, ბუნ. კ. 54; **მიჭირება**, ნ. მიჭერა.

**მიჭირვება** (მივაჭირვებ, -ვე), ზ. მ. შევაიწრებ, შევაწუხებ, стѣснять, притѣснять, ქილ. 162; (მივიჭირვი, -ვე), ზ. ვ. გავიჭირვი, გავძნელდები, затрудняться, ტიმ. 58; (მივსჭირდები, -დი; ან მიმჭირდება, -და), ზ. ვდ. გავსჭირდები ან გამიჭირდება, გავსძნელდები ან გამიძნელდება საქმე; შევჰწუხდები, მწუხარება გამათავებს; დაჭირება მომადგება; находиться въ затруднительномъ положеніи, затрудняться; печалиться, грустить, нуждаться; стѣсняться; ვეფხ. 20, 484, 691, 838; 898, 988, 1134, 1185; დარეჯ. 2—23; რუსუდ. 37, 310, 450; 1 ქართლ. 405; გორგ. 6, 117; მიმჭირდა სიცოცხლე, надоѣла мнѣ жизнь, მიმჭირდა ქვაბს ყოფნა, наскучило мнѣ жить въ пещерѣ, ვეფხ. 838; მიგვჭირდა სმა, мы не въ состояніи были продолжать пить, ვეფხ. 484; ომი არ მისჭირდებოდა, незатруднялся сражаться, ვეფხ. 988; მოურავ. 209, **მიჭირვებული**, მიმ. შეიწრებული, стѣсненный; 1 ქართლ. 405; **მიჭირვება, -ვებულება**, ს. გაჭირვება, გაძნელება, затрудненіе, стѣсненіе; ვისრ. 147; რუსუდ. 292.

**მიჭრა** (მივსჭრი, -ჭერ), ზ. მ. დავსჭრი, მივჰკუწავ, урѣзывать, подрѣзывать, (მივიჭრები, -ჭერ), ზ. ვ. საჩქაროდ მივალ, მივირბენ, прибѣжать, прискакать, **მიჭრა მოჭრა**, изрѣзать.

**მიჭრიალება** (მივსჭრიალებ, -ლე), ზ. უ. ჭრიალის ხმას გამოვსცემ, о телегѣ: издавать скрипъ.

**მიჭჳრეტა** (მივიჭვრეტ, -რიტე), ზ. უ. მივიხედავ, оглянуться.

**მიჭყლეტა** (მივსჭყლეტ, -ლიტე), ზ. მ. მივჰჟეჟ, измять.

**მიხაკი**, ს. კარიოფილი, гвоздика, **-ბაღისა**, гвоздика картазіанская; **გარეული მიხაკი**, гвоздика полевая, **თათრული მიხაკი**, дикое мыло (раст.); ერისთ. ლ; **მიხაკი სანელებელი**, гвоздика пряная.

**მიხარება** (ვა), ზ. მ. გავახარებ, радовать, обрадовать, ვეფხ. 710.

**მიხატული**, ზედ. დახატული, нарисованный, ქილ. 316.

**მიხდა** (მივხადი, -ხადე), ზ. უ. ვუძახი, звать, იოან. 2—2; ისაი. 21—7.

**მიხდა** (მივხდი, მივხადე; ან მივუხდი, -ხადე), ზ. მ. ავხდი, ჩამოვართმევ, მივუღებ, отнимать, лишать, მივხდი სასოებასა, обезнадежить, ჩონგ. 55; (მიმხდი, მიმხადე), მიმიღებ, ჩამომართმევ; გარდამახდევინებ; лишаешь меня; взыскиваешь съ меня, სამ. მოს. 38; 2 სჯული 23—21; (მივეხდები, ან მიმეხდება, -ხდა, -ხდება), ზ. ვდ. მიმელება, გამომერთმევა, ჩამოვერთმევი, отниматься, лишаться, ცნობა მიეხადა, лишился разсудка, ვეფხ. 161; 864; ვისრ. 47, 825, მიეხადა პატივი, лишился почести, მარტ. 1—194; 1 ქართლ. 324; **მიხდილი**, მიმ. лишенный, отнятый, -გონებით, лишенный разсудка.

**მიხდომა, მიჴდომა**, სხ. понятливость, догадливость; пониманіе; (მივჰხვდები, -დი), ზ. ვდ. გავიგებ, მივაგნებ, ვიგულისხმებ, ვიაზრებ, понимать, постигать, догадываться, ვეფხ. 28, ვინ მიხვდება იმის ნათქვამს, кто можетъ понять его слова, ვერ მიხვდა, онъ недогадался, მიგიხვდებიან, поймутъ тебя, догадаются, что ты, რუსუდ. 138; **მიმხვდარი**, მიმ. понявшій, მივმხვდარ ვარ, მივხვდომოდი, ქილ. 542, я понимаю, смѣкаю.

**მიხდომა** (მივჰხვდები, -დი), ზ. ვდ. წილად ვერგები, შევხვდები, доставаться по жребію, ვეფხ. 10; ვისრ. 16; გუჯ. 28; касаться, რ. ქ. ლ. სიბრძ. 123; მიხვდა ბოროტსა, его постигло несчастье, онъ наткнулся на зло, ქილ. 209, რაც ვის მიხვდებოდა, იმას იტყოდა, ვისრ. 134, кто что попало, то и говорили, ვისრ. 134; მივხვდები საწადელსა, получитъ желаемое, დავრ. 201; მივხვდები ნებასა, удовлетворить свою страсть, ვისრ. 30; მიხვდა ცხონებასა, получилъ блаженство.

**მიხდომა, მიჴდომა** (მივჰხვდები ცნობასა), ზ. ვდ. ცნობას დავჰკარგავ, ჭკუაზედ შევიშლები, лишаться разсудка, ვეფხ. 1081.

**მიხდომა, მიხუდომა**, სხ. ზედ დასხმა, დაცემა, нападеніе, სამ. ვახტ. 51; (ვუხვდები, ვუხვდი ან მივუხედ; მდაბ. მივუხე), ზ. ვდ. ზედ-დავესხმი, დავეცემი; напасть, броситься на кого, ლუკ. 29—1; მიხვდა უბედურობასა, его постигло несчастье, ჭირს მიუხდეს მამაცურად, ვეფხ. 153; смѣло, неунывая долженъ встрѣтить несчастье; (მივხდომივარ, მივხდომოდი), ზ. ვ. я напалъ, დარეჯ. 29, მიხდომ-მოხდომა, ს. безпрерывное нападеніе, 2 ქართლ. 527.

**მიხება** (ვახებ, -ხე), ზ. მ. ხელს ვახლებ, трогать рукою, (მივეხები, -ხე), ზ. თვ. შევეხები, მივეკარები, შევხვდები, касаться, дотрогиваться, დარეჯ. 29; კაცშ. 142.

**მიხედა, -დვა**, სხ. смотрѣніе; усмотрѣніе; посѣщеніе, призрѣніе; იაკობ. 1—27; გამოცხ. 5—4; მიხედვით, ზზ. смотря на, (მივჰხედავ, -დე), ზ. მ. ვუყურებ; დავხედავ. თვალს ვადევნებ, თვალი და ყური მიჭირავს; სანახავად დავდივარ; смотрѣть; имѣть присмотръ, навѣщать, призирать; საქმ. 14—9; ისაი. 22—7, 11; ლუკ. 6—10; მივბაძავ ვისმე, подражать кому, მარტ. 2—172; ავად მყოფს მიხედე ხოლმე, навѣщай больнаго, ღმერთმან მიხედა, Богъ призрѣлъ, явился на помощь, (მივიხედავ, -დე), ზ. უ. მოვიხედები, უკან ვიყურები

огладываться, **მიხედ-მოხედვა** (მივიხედ-მოვიხედავ); აქა იქ ვიყურები, ვიხედები, огладываться, смотрѣть туда и сюда, ვეფხ. 1124; რუსუდ. 398; **მიხედება, მიხედინება** (ვახედებ, -ხედინებ, -ნე), ზ. მ. ვაიძულებ უკან მიხედვასა, заставить оглянуться; **მიხედულობა**, ს. მიხედვა, დახედვა, смотрѣніе; взглядъ; посѣщеніе: სხვის მიხედულობით, смотря на другихъ, ანცონ. 3—30.

**მიხელება** (ვა), ზ. მ. შინ მოვახელებ, ვიპოვნი, застать дома.

**მიხელგა, მიხელცა**, ს. მცენ. рожальница, ერ. ლ.

**მიხვდენა** (მივახვდენ, -დინე), ზ. მ. მივახვედრებ, მივარცყამ, ნიშანში ამოვიღებ, попадать въ цѣль, **მიხვდინება** (ვა), ზ. მ. მივარცყამ; ხელს ვჰკრავ, попадать въ цѣль; толкать рукою, გორგ. 310.

**მიხვედრა**, ს. გაგება, შეცყობა, смѣтка, смѣтливость.

**მიხვედრება** (მივახვედრებ, -რე), ზ. მივარცყამ, ნიშანში ამოვიღებ, попасть въ цѣль, ან გავაგებინებ, შევაცყობინებ, заставить понять, ბუნ. კ. IV; წილად ვარგუნებ, წილად მივსცემ, доставить кому что по жребью, 1 ქართლ. 40; საბ. ლ; ნ. მიხდომა; (მივიხვედრებ, -რე), ზ. მ. წილად ავიღებ, წილად დავინარჩუნებ; взять по жребію.

**მიხვევა** (მივახვევ, -ხვიე), ზ. მ. შევახვევ, завернуть, обернуть; (მივუხვევ, -ხვიე), ზ. უ. შევჰბრუნდები, სხვას გზას წავალ, повернуть, идти по другой дорогѣ; (მივეხვევი, -ხვიე), ზ. ვ. გარშემოვერცყმი, გარშემოვევლები, окружить, დარეჯ. 56; მიხვეულ- იყვნენ, были окружены, **მიხვეულ-მოხვეული**, ქუჩა, улица зигзагами, непрямая, მიხვევით, ზზ. გარდაკვრით, косвенно (намѣкать).

**მიხვეცა** (ვხვეც, -ცე), ზ. მ. მივაგროვებ ნიჩბით ან ცოცხით, сгребать.

**მიხვეჭა** (მივხვეჭ, -ჭე), ზ. მ. უსამართლოდ შევჰკრებ, მოვაგროვებ, собирать, скопить разными неправдами; ограбить; იერემ. 9 — 5; 1 კორ. 6—8; 1 ქართლ. 337, 415; მარც. 1—184.

**მიხვმა, მიხვება**, სს. отобраніе, отнятіе; завоеваніе, 2 ქართ. 34, 146; (მივუხვამ, მივუხვებ), ზ. მ. წავართმევ, отнять, ისაი. 18—5; 3—31; завоевать; (მივიხვამ, მივიხვებ), ზ. მ. გამოვართმევ, взять; получить; ისაი. 14—2; 23—5; დაბად. 21—28; 31—1; ქილ. 127, შენგან მიიხმენ ნათელსა, отъ тебя получаютъ свѣтъ, ქილ. 378.

**მიხუნა** (მივუხვნი, -ვენ), ზ. მ. წავართმევ, отнимать, მიგვიხვნა, онъ отнялъ у насъ, ნახე მიხუმა, მიხვნა, (მივიხვნი, -ვენ), принять на себя; отнимать, ან მივიღებ, брать, получать, გუჯ. 27; იერემ. 52— 19; მან უძლურებანი ჩვენნი მიიხუნა და სნეულებანი ჩვენნი იცვირთნა, онъ взялъ наши немощи и понесъ болѣзни; მაც. 8—17, მიხუმან, გიხუან, უხვან, взять, брать, მივიხვნი, -ხვენ, იგივე მიხუმა, ე. ი. მივიღებ; იერემ. 14—10: 44—13; ისაი. 5—28, 30; დაბად. 4—5; 1 ქართლ. 244.

**მიხინხილება** (ვჰ), ზ. უ. ნელა მივალ, идти, ходить.

**მიხილვა** (მივიხილავ, -ლე), ზ. უ. მივიხედავ ან მივხედავ, оглянуться; посмотрѣть, посѣтить.

**მიხლა** (მივახლი, -ხალე), ზ. მ. მივარცყამ; მივჰკრავ ერთს სცაქანს მეორეზედ სმის დროს, ვეფხ. 1006; ударить обо что; стукаться стаканами, (მივეხლები), ზ. თვ. დავეცემი, მივეცაკები, удариться, მიხლა-მოხლა, ს. აქა იქ კვეთება, ხლა, биться туда и сюда, ვეფხ. 772, მიხმა, ნ. მიხვმა.

**მიხლათვა** (ვჰ), ზ. მ. спутать.

**მიხმანდარი** (სპარს.), ს. მესცუმრე, чиновникъ, приставленный къ гостямъ, котораго обязанностью была: принимать гостей и угощать, ნ. მესცუმრე ან მემანდარი.

**მიხმობა** (მივიხმობ, -მე), ზ. უ. დავუძახებ, მივუწოდ, призывать, 2 ქართლ. 552.

**მიხმს, გიხმს, უხმს**, ზ. უ. თანამაძს, მიღირს; მეხმარების, მეჭირება, надлежитъ, подобаетъ мнѣ, тебѣ, ему; надобно мнѣ, потребно; ნ. ხუმა.

**მიხმული**, ზედ. გამორთმეული ან წალებული, взятый, отнятый.

**მიხოცა** (ვჰხოც, -ცე), ზ. მ. ხოცას განვაგრძობ, продолжать истребленіе (звѣрей), ვეფხ. 76; ქილ. 65; რუსუდ. 593.

**მიხოხება** (ვჰხოხდები), ზ. ვდ. тащиться.

**მიხრა** (მივჰხრი, მივჰხარ), ზ. მ. მივსდრეკ, მოვჰკაკვავ, отгибать, загибать, მივიხრები (ხარე), ზ. ვ. მივიდრიკები, отгибаться, მივეხრები სიკვდილად, быть близкимъ къ смерти, ვისრ. 203; მიხრილი, ზედ. загнутый; дряхлый; **მიხრა-მოხრა**, ს. სიმარჯვე, გერგილი, ловкость, поворотливость, ужимка, манера.

**მიხრიალება** (ვა მაგლ. პაცარა წყალი), ზ. უ. съ шумомъ течь.

**მიხრწნა** (მივიხრწნები), ზ. ვ. ვბერდები, старѣть, მიხრწნილი, მიმ. постарѣлый, старый, **მიხრწნილობა**, ს. სიბერე, ბერობა, старость.

**მიხცომა** (მივუხცები, -ცი), ზ. ვდ. ხცომით მივალ, მივვარდები, прискакать, **მიხცომ-მოხცომა** (მივუხც-მოვუხცები), ზ. თვ. მივალ-მოვალ ხცომით, сноваться, ходить взадъ и впередъ, გორგ. 50.

**მიხუთვა** (მივიხუთავ, -თე), ზ. მ. ხელს დავავლებ, გავიცაცებ, захватить, завладѣть, სამ. მოსეს. 46.

**მიხუმა, მიხუნა**, ნ. მიხმა, მიხვმა.

**მიხურვა** (მივჰხურავ, -რე), ზ. მ. გარდავაფარებ, მივუგდებ, მოვხურავ კარსა; покрывать; закрывать, затворять двери, (მივიხურები, -რე), ზ. ვ. прикрываться; затворяться, მიხურვილი, закрытый.

**მიხურხლვა** (ვეხურხლები ცეცხლსა), ზთვ. грѣться.

**მიხწევა** (ვახწევ, -წიე), ზ. მ. მივაწევ, მივალ დანიშნულს ადგილს, достигать, доходить, ბუნ. კ. 236.

**მიჯახება** (მივაჯახებ, -ხე), ზ. მ. მივჰკრავ, მივარცყამ, ударить обо что, (მივეჯახები, -ხე), ზ. თვ. დავეცემი, удариться обо что, наткнуться.

**მიჯარვა** (მივსჯარავ, -რე), ზ. მ. შევაიწრებ ხალხსა, ერთად შევსჯგუფავ, стѣснить народъ, (მივიჯარვი, -ვე), ზ. ვ. შევჯგუფდები (ხალხი) тѣснится (народъ), **მიჯარვით**, მიჯრვით, ზზ. тѣсно, сгруппировано, ვეფხ. 1003.

**მიჯდომა** (ვჰსჯდები); ზ. უ. усѣсться; (ვუჯდები), ზ. თვ. подсѣсть.

**მიჯმუჯვა** (ვჰ), ზ. მ. смять, скомкать.

**მოკრივე**, ს. კრივში მბრძოლი, боецъ.

**მოკრკალვა** (ვჰკრკალავ, -ლე), ზ. მ. მოვამრგვალებ, округлять, სომხ. სამ. 348, согнуть въ дугу; набивать обручь.

**მოკრკიალე**, ზედ. ბრწყინვალე, блестящій, свѣтлый, ჰაერი, чистый воздухъ, ქილ. 419; **მოკრკიალება** (ვა), выгнуть, რ. ქ. ლ.

**მოკრჭიმლე**, ზედ. მლალავი, ჩხუბის მოყვარე, сварливый, **-მლეობა**, сварливость.

**მოკრუნჩხვა**, მაგალ. ძარღვისა, сведеніе жилы, პ. ფ. ლ.; დავხუთავ, გავსთანგავ; (ვჰკრუნჩხავ, -ჩხე), ზ. მ. მოვჰგრეხ, დავჰგრეხ ტანში, сжать, корчить, сводить судорогами; (მოვიკრუნჩხები), ზ. ვ. მოვიგრიხები, გავითანგები, დავიკრუნჩხები, скорчиться.

**მოკრძალვა**, ზზ. კრძალვით ან სიფრთხილით შენახვა, დაცვა, бережное храненіе; **მოკრძალვით**, бережно, осторожно; ქილ. 386; მოკრძალვა ხორცთა სიწმინდითა, сохраненіе тѣла въ чистотѣ; მარკ. 4—3, (მოვჰკრძალავ, -ლე), ზ. მ. დაკეტილში შევინახავ; ფრთხილად, დარიდებით შევინახავ, დავიცავ; хранить подъ замкомъ; заключить, запереть, хранить бережно, предостерегать; მარკ. 1—3; თავს მოვიკრძალავ, ე. ი. თავს შევინახავ, დავერიდები, остерегаться; ქილ. 278; მოვჰკრძალავ ვენახსა, оградить виноградникъ, ისაი. 5—2; მომიკრძალავ, ограждаешь меня, т. е. защищаешь; ისაი. 41—10; (მოვეკრძალები, -ლე), ზ. თვ. დავერიდები, остерегаться, ქილ. 619; მოკრძალული, მიმ. хранимый, сберегаемый, осторожный; заключенный (арестантъ); ისაი. 8—15; მოკრძალულობა; замкнутость; ს. застѣнчивость; ვეფხ. 1477, მოკრძალავი, ზედ. стыдливый, застѣнчивый, ვისრ. 45.

**მოკუზვა** (მოვჰკუზავ, -ზე), ზ. მ. მოვჰხრი, მოვჰკაკვავ წელში, согнуть, (მოვიკუზები, -ზე), ზ. ვ. წელში მოვიხრები, сгорбиться, მოკუზვილი, сгорбленный, **მოკუზული** დადის, онъ ходитъ сгорбившись.

**მოკუმშვა** (მოვჰკუმშავ, -შე), ზ. მ. მოვბლუნძავ, მოვჰკრუნჩხავ, მოვხრუსტავ, მოვჰფხუწავ, сжать, скомкать, **მოკუმშვილი**, сжатый, მოვიკუმშავ პირსა, сжать ротъ, გული მოიკუმშა, сердце сжалось, ბუნ. კ. 106.

**მოკუ̂ნეტა** (ვჰკვნეტ, -ნიტე), ზ. მ. მოვჰკბენჩ, откусить, отгрызть.

**მოკუნტვა** (მოვჰკუნტავ, -ტე), ზ. მ. მოვჰკრუნჩხავ, მოვჰგრეხ; დავაკუნტებ; коробить, корчить; ставить на заднія лапы; (მოვიკუნტები, -ტე), ზ. ვ. მოვიკრუნჩხები; გავჩუმდები, გავინაბები, скорчиться, съежиться, присмирѣть; **მოკუნტული**, მიმ. скорченный; малорослый.

**მოკუპრვა** (ვჰკუპრავ, -რე), ზ. მ. კუპრით განვჰგოზავ, მოვჰფისავ, посмолить.

**მოკუ̂რა**, ნ. მოკრვა.

**მოკურცხლვა** (ვჰ), ზ. მ. მოვირბენ, прибѣжать.

**მოკუფხლვა** (ვჰკუფხლავ, -ლე), ზ. მ. მოვჰკრეფ ყურძენსა; გავჰკრეხ, ავიკლებ; собирать виноградъ; обобрать, ограбить; 2 სჯული 24—19; ისაი. 3—9; იერემ. 6—9.

**მოკუწვა** (მოვჰკუწავ, -წე), ზ. მ. ნაკუწად დავსჭრი, ნაკუწნაკუწად ვაქცევ, изрѣзать, искромсать.

**მოლა** (არაბ.), ს. мулла.

**მოლაგება** (მოვალაგებ, -გე), ზ. მ. დავალაგებ, ავჰკრეფ, прибирать, убирать; (მოვლაგდები), ზ. ვდ. დავლაგდები, прибираться, **მოლაგებული**, მიმ. убранный, **მომლაგებელი**, ს. убиратель.

**მოლაზონი**, მოლოზანი, ნახე მონოზანი.

**მოლალე**, ზედ. მოკრჭიმლე, ჩხუბის მოყვარე, сварливый, საქმ. 7—26; იგავ. 21—20.

**მოლალვა** (ვჰ), ზ. მ. მოვრეკ, пригонять.

**მოლამაზება** (ვლამაზდები), ზ. ვდ. принарядиться.

**მოლანდება**, სხ. ოცნება, მოსიზმრვა, მოჩვენება; призракъ, привидѣніе, (მოველანდები, -ნდა), ზ. თვ. привидѣться, მომელანდა, мнѣ привидѣлось.

**მოლაჟვარდული**, ზედ. ლურჯად შეღებილი, лазуревый.

**მოლაპარაკე**, ს. ვინც ლაპარაკობს, მბობელი; მომრიგებელი; говорунъ; договорщикъ, переговорщикъ; სამ. ვახტ. 206; მოსარჩლე, მომხრე, присяжный повѣренный, адвокатъ, ნ. მოსარჩლე; მოლაპარაკება (ვი), ზ. მ. переговорить; მოლაპარაკე, მოსარჩლე, მომხრე, присяжный повѣренный, адвокатъ, ходатай, ნ. მოსარჩლე.

**მოლარე**, ს. სალაროს მცნე, ხაზინადარი, ვეფხ. 103, 368; მეკუჭნავე, казначей, хранитель сокровищъ, богатствъ; ключникъ, -чница; ან **მოლარეთუხუცესი**, главный хранитель сокровища, დასტ. 79; **მოლარეობა**, ს. მოხელეობა სალაროს ნაზირისა, обязанность казначея; храненіе сокро- [вищъ.

**მოლაღე**, ს. მოხუმარი, шутникъ.

**მოლაღობა**, ს. ხუმრობა, шутки.

**მოლაღური**, ს. მფრინვ. ნ. მალაღური.

**მოლაყბობა**, ს. ყბედობა, ჭორი, болтовня.

**მოლაშქრე**, ს. მებრძოლი, მეომარი, воинъ, ვისრ. 40, რუსუდ. 879; **მოლაშქრება** (ვილაშქრებ, -რე), ზ. მ. ვომობ, ვჰბრძავ, воевать, сражаться, ისაი. 31—4; დარეჯ. 89. [ვეფხ. 127.

**მოლახოცა**, უნდა მონახო -ცა, чтобы поискалъ,

**მოლბილება** (ვალბილებ, -ლე), ზ. მ. მოვარბილებ, დავარბილებ, მოვაჩჩვილებ, размягчить, რუსუდ. 884.

**მოლბობა** (ვალბობ, -ბე), ზ. მ. დავარბილებ; მოვამდოვრებ, დავაშოშმანებ, смягчать, унять, укрощать боль; გული მოულბო, у него смягчилось сердце, онъ успокоился, ვეფხ. განმ. 156; მოვილბობ გულსა, успокоиться, смягчиться, ქილ. 50; (ვლბები, -ბი), ზ. ვდ. მოვრბილდები, დავშოშმინდები, смягчаться; успокоиваться; ვისრ. 109; 22; ორბ. 63, **მოლბობა** კბილისა, ს. კბილის მოჭრა, оскомина, (მოვილბობ კბილსა), ზ. უ. კბილს მოვიჭრი, набить оскомину, ოსე. 4—6.

**მოლეგარო**, ზედ. ლურჯ-მოისფრო, сѣроватый.

**მოლევა** (მოვლევ, -ლიე), ზ. მ. აღვლევ, აღვსპობ, გავაჩანაგებ, გამოვლევ; გავსცვეთ დანის პირსა, ყუაზედ გავიყვან, истощить, тратить, издерживать; исташивать ножъ и т. п.; (მოვილევი, -ლიე), ზ. ვ. გავილევი, გავჩანაგდები, истощиться, переводиться; исташиваться; ქილ. 24; 289; ხილი მოილია, фрукты перевелись, სიკვდილი მომლევს, смерть уничтожитъ меня.

**მოლევა** (ვჰ), ზ. მ. მცირედ მოვსვამ, испить.

**მოლესა** (მოვჰ), ზ. მ. გავლეს; პირს გამოვუწყობ დანასა, точить; растирать; ქილ. 67; **მოლესილი**, навостренный.

**მოლექსე**, ს. მოშაირე, მელექსე, поэтъ, **მოლექსეობა**, ს. მოშაირობა, стихотворство, ერისთ. 2—86.

**მოლეწა** (ვჰლეწ, -წე), ზ. მ. გავლეწ; დავამსხვრევ, დავამტვრევ; намолотить; наломать, истребить.

**მოლი**, ს. შავი წამოსასხამი ლართივით, плащъ, накидка, ვეფხ. 1270; ანც. 69.

**მოლი, მოლოქი**, ს. ახალი ბალახი, ალერდი, свѣжая травка, мурава; რუსუდ 286; თაფლის მოლი ან ფუტკრის მოლი, მცენ. пчельникъ, маточникъ.

**მოლიდი** (არაბ.), ს. მონგოლი ან მოგოლი (ნათესავი); შავთ. 79; ქართლ. ცხოვრ. ნოინი; არაბულად ნიშნავს: ასასსა; монголъ; ассасинъ, мулагидъ; ბიანკ. ლ.

**მოლიყლარი**, ს. ლალი, შეუპოვარი; ან მოხუმარი; нахалъ; наглецъ; шутникъ; ვეფხ. 86.

**მოლიპვა** (ვილიპები, -პე), ზ. მ. მცირედ შევიყინები, подмерзнуть, **მოლიპული**, მიმ. подмерзлый.

**მოლმობიერება** (ვა), ზ. მ. ლმობიერ ვჰყოფ, მოვაჩჩვილებ, მოვამდოვრებ, смягчить, (ვლმობიერდები -დი), ზ. ვდ. ლმობიერი შევიქმნები, დავმშვიდდები, смягчаться, ვისრ. 37; 86, 148, 168; რუსუდ. 942.

**მოლოდება** (ვალოდებ, -დე), ზ. მ. მოვაცდენინებ, заставить ждать, (მოვილოდებ, -დე), ზ. მ. მოვიცდი, ждать, ვეფხ. 638; (მოველოდები, -დე), ზ. თვ. ვუცდი, ожидать; чаять, надѣятся; повременить; ქართლ. 225; მომილოდე, жди меня, დარეჯ. 77; ვისრ. 38, 87; ვეფხ. 258; **მოლოდინება** (ვა), ზ. სხმ. заставить ждать, (ვუ), ზ. მ. ждать, მომალოდინებ, заставляешь меня ждать, რუსუდ. 32; მომილოდინებ, ты ждешь меня, ვეფხ. 258; (მოველოდინები, -ნე), ზ. თვ. მოველი, ожидаю, 1 ქართლ. 391; 2 პეტრე 3—14; გალატ. 5—3; მილოდინე ნახე მოლოდინი ქვეით; **მოლოდნა**, სხ. ცდა, ожиданіе, ვეფხ. 634; (მოველი, სრ. არა აქვს, უსრ. მოველოდი; ან მოვლოდნი; -ნე), ზ. მ. მომავალსა რასმე ვიგულვებ, ვსასოებ, მოვუცდი; ждать, ожидать; ვისრ. 22, 38; 1 ქართლ. 391; მატ. 11—3; 24—50; ფსალმ. 55—8; მოელის ჯილდოს, онъ ожидаетъ награду, მომელის, онъ ждетъ меня, ერისთ. 46; ლუკ. 1—36; 2—25; მარკ. 15—3; მოელის სტუმრებსა, ожидаетъ гостей.

**მოლოდინი**, ზედ. სასოებული, ожидаемый, -საზ. ожиданіе, ვეფხ. 900; თქვენი მოლოდინი არა ჰქონდათ, они не ожидали васъ, გორგ. 270, **მოლოდინობა**, ს. ლოდინი, ცდა, ожиданіе.

**მოლოყანა**, მცენ. даурская калина, ერის. ლ.

**მოლოკვა** (ვჰლოკ, -ლოკე), ზ. მ. მოვლოშნი, ენით ალვსწბავ, მოვსვლეპ, მოვსთქვლეფ; вылизать.

**მოლოქი**, ს. მცენ. ნახე მოლი, свѣжая трава, мурава; ბალბა, კორკოტანა, მცენარეა; проскурнякъ.

**მოლოშვა**, მოლოშნვა (ვლოშნი, -ნე), ზ. მ. მოვლოკავ, მოვსვლეპ, вылизать.

**მოლოცვა** (მოვილოცავ. -ცე), ზ. მ. წმინდათა ადგილთა მოვივლი სალოცვად; путешествовать по св. мѣстамъ, (მოვულოცავ, -ცე), ზ. მ. მივულოცავ; поздравить, მომილოცავს, поздравляю васъ, ტიმოთ. 15.

**მოლპობა** (ვალპობ, -პე), ზ. მ. დავალპობ, წავახდენ რასმე ლპობით, гноить, (ვლპები, -პი), ზ. ვდ. დავლპები, წავხდები ლპობით, гнить.

**მოლტოლვა** (მოვივლტვი, -ტე), прибѣгнуть къ кому.

**მოლურჯო**, ზედ. მცირედ ლურჯი, синеватый.

**მოლურჯება** (ვჰლურჯდები), ზ. ვდ. посинѣть.

**მოლხენა**, სხ. развлеченіе; облегченіе въ болѣзни; ვაშლი 24 (მოვალხენ, -ხინე), ზ. მ. გავამხიარულებ; შევაქცევ, გავრთავ, მოვაქარვებ სევდას; შევუმსუბუქებ უძლურებას; შვებას მივსცემ; развеселять, радовать; облегчать страданія, ვეფხ. 1488; ქილ. 693; ჩონგ. 132; 144; (მოვილხენ, -ხინე), ზ. მიჩ. გავმხიარულდები, შევექცევი, მოვიქარვებ სევდას; შვებას მივიღებ, მელხინება; развеселиться, разсѣяться; получить облегченіе; ვეფხ. 51: 150; რუსუდ. 59; ქილ. 53; მოვლხენილვარ, მოვლხენოდი, მომხლხენოდა, я получаю облегченіе, ვეფხ. 634, **მოლხინება** (ვა, ვი), იგივე მოლხენა.

**მოლხინარი, მოლხინე**, ზედ. მხიარული, შვების მქონე, веселый, отрадный; веселящійся; -ნარეოფა (ვჰყოფ), развеселять.

**მოლხინი**, ზედ. მხიარული, отрадный, მარკ. 6—16; იოან. 4—52; ანდრ. 147.

**მოლხობა** (ვალხობ, -ხე), ზ. მ. გაყინულს გავადნობ, растаять; (მოვლხვები, -ვი), ზ. ვდ. დავდნები, таять, მომელხვება კბილები, набью оскомину.

**მომაგიერე**, ს. ვისისამე მაგიერად მყოფი, намѣстникъ, заступившій чье либо мѣсто, მომაგიერე მეფისა, намѣстникъ царскій.

**მომაგრება**, ზ. მ. გავამყარებ; укрѣпить, (ვი მაგალ. საჭურველს), поправить на себѣ оружіе; ვეფხ. 93; რუსუდ. 477; (მოვმაგრდები, -დი), ზ. ვდ. გავმაგრდები, გავძლიერდები, укрѣпиться, (გავუმაგრდები, -დი), ზ. ვდ. აღვუდგები, противустать, ანტ. 5—4; ან усилиться противу кого.

**მომადიანი**, ს. მაჰმადიანი, магометанинъ, 2 ქართლ. 457.

**მომადლება** (ვჰ), ზ. მ. მოვანიჭებ, ვუწყალობებ, ვუბოძებ, მივსცემ, даровать, жаловать; კაცშ. 228; დაბად. 49—17; ვისრამ. 168; მოგვმადლა, онъ даровалъ намъ, ვეფხ. 1—6; 4—32; ენება მომადლება ურიათა, онъ хотѣлъ расположить къ себѣ Евреевъ; საქმ. 24—28; (ვი), ზ. მ. მოვიზიდავ ვისმე თვისს მხარეს, მოვინადირებ; მოვიბირებ, располагать, склонять на свою сторону; привлекать; დავსაჩუქრავ, დავჰქრთამავ, задабривать; 1 ქართლ. 206; ტიმ. 26; მოვიმადლებ სპათა, расположить въ свою пользу войско, ქილ. 421; **მომადლებული**, მიმ. дарованный; задобренный; გორგ. 266, **მომადლიერება** (ვი), იგივე

მოვიმადლებ, расположить къ себѣ, задобрить, **მომადლიერებინება** (ვი, -ნე), ზ. სხმ. მოვაბიერებინებ, заставить расположить къ себѣ, მოემადლიერებინებინა, онъ склонилъ на свою сторону, გორგ. 157; **მომადლიერებული,** მიმ. задобренный.

**მომავალი,** ზედ. მოსვლის მგულვებელი; მოსასვლელი, предстоящій, грядущій, идущій; ожидаемый, чаемый; будущій ალბ. 97; ვისრ. 160; მარკ. 9—1; 6—31; იაკობ. 5—1; წინაშე მომავალი, ე. ი. მერმე მოსასვლელი, имѣющій быть, ვეფხ. 104; მომავალი კაცი, человѣкъ идущій, მომავალი კაცი სოფლად человѣкъ грядущій въ міръ; იოან. 1—9; მომავალი სახლისა ჩემისა, потомство мое, ისაი. 21—1; მომავალნი მეფენი, будущіе цари, გუჯ. 2, 28; თავზედ მომავალი, приключеніе; **მომავალობა,** ს. სიარული; ან თავზედ მოსავალი; წინასწარი; шествіе; приключеніе; будущность; ყარამ. 131, ვეფხ. 371.

**მომავლინებელი,** ს. რომელიც მოავლინებს, писосылатель, მაკ. 10—40.

**მომაზრება** (მოვიმაზრებ, -რე), ზ. მ. მოვიხვევ, завернуться, ვეფხ. 531.

**მომაკვდავი, მომაკუდავი,** ზედ. ქვემდებარე სიკვდილისა, смертный.

**მომაკვდინებელი,** ზედ. მკვლელი; умерщвляющій, убійственный, მომაკვდინებელი ცოდვა, смертный грѣхъ, მომაკვდინებელი წამალი, убійственное лекарство.

**მომანჭვა** (მოვმანჭავ, -ჭე), ზ. მ დავიღმეჭ, მაგალ. პირსა, морщить лице, მომემანჭვა პირის სახე; лице мое наморщилось.

**მომაოხრებელი,** ს. გამაოხრებელი, опустошитель.

**მომარგვლა** (ვჰ), ზ. მ. полоть.

**მომართ,** თანდ. ნათესაობითის ბრუნვისა თანა ხმარებული, къ, ко; ჩვენდა მომართ, къ намъ, 1 კორ. 15—10.

**მომარგალიტება** (ვჰ), ზ. მ. მოვოჭავ მარგალიტით, осыпать жемчугомъ, **მომარგალიტებული,** მიმ. осыпанный жемчугомъ, რუსთ. 768.

**მომართება,** სხ. направленіе, стремленіе къ; прибѣгъ за помощію; ვეფხ. 1481; (ვჰმართებ, -თე), ზ. მ. მოვივლტვი; მოვალ შესავედრებლად; ან ვსთხოვ ვისმე მფარველობას, შევეფარები, შევეხიზნები; направить путь, стремиться къ чему; прибѣгать, искать покровительства у кого либо; 1 მაკაბ. 4—8, ალბ. 78, (მოვუმართებ მაგალ ხელს), ზ. მ. შევეწევი; помогать, მოვუმართებ ზარბაზანსა, нацѣливать пушку, **მომართებული** ყმა, ალბ. 78; крестьянинъ добровольно вступившій въ крѣпостное состояніе.

**მომართვა,** სხ. исправленіе, поправка, (ვჰ), ზ. მ. მივჰმართებ. მივალ ვისთანმე სახვეწრად; მოვაწყობ, მოვამარჯვებ; გავჰმართავ, გავაწყობ, направить путь къ кому, прибѣгнуть; приспособить, приладить; исправить, поправить; დარეჯ. 2—75; 1 ქართლ. 40; ალექს. 26; დარეჯ. 2, 151; მოვჰმართავ საათსა, заводить часы, მოვჰმართავ ჭიანურსა, настроить скрипку, (ვიმართავ, -თე), ზ. მიჩ. გავიმართავ, მოვიმარჯვებ; поправить на себѣ что либо; მოვიმართავ ხელსა, получить пособіе, помощь, 2 ქართლ. 577; ხელი მომიმართე, помоги мнѣ, (ვუ), ზ. მიჩ. მოვუმარჯვებ; გავუნიშნავ; направить, нацѣлить, მოვუმართავ ზარბაზანსა, нацѣливать пушку, 2 ქართლ. 331; 410; მოვუმართავ ხელსა, помочь, 2 ქართლ. 569; (მოვემართები, -თე), ზ. თვ. (მოვემარჯვები, გავეწყობი; быть приложену, придѣлано, მივემართები), направиться противу; კისერი მშვილდად და ყურები ისრად მოემართათ, они вытянули шеи и навострили уши, ქილ. 601; ორი ბასრი ხმალი მოემართათ, они направили двѣ острыя сабли, ყარამ. 132; ხელი მომემართა, получилъ пособіе, помощь, ვეფხ. 733, განმ. (მოვიმართები, -თე), ზ. ვ გავიმართები, გავიწყობი, исправиться, приладиться; заводиться (часы), **მომართული,** მიმ. заведенный; направленный; რუსთ. 308. ერისთ. 192; **მომმართველი,** ს. исправитель; настройщикъ; **მომართულობა,** ს. მომარჯვებულობა; ან შინაგანი გაწყობილობა, მაგალ. საათისა და მისთანათა, направленіе; устройство, механизмъ.

**მომართებულება** (ვიმართებულებ), ზ. მ. მართებულად მივიღებ, принять кого радушно; კაცი ესე მოიმართებულე თქო, скажи чтобы тебя приняли радушно; სიბრ. 104.

**მომართი,** ზედ. მომართებული, обращенный къ.

**მომარტოვება** (ვა), ზ. მ. მოვამხოლოვებ ციხეში, заключить въ одиночную тюрьму въ крѣпости, 2 ქართლ. 561.

**მომარილება** (ვა), ზ. მ. просолить.

**მომარჩინებელი, მომარჩენი,** ს. მომრჩენელი, избавитель, исцѣлитель.

**მომარხულება** (ვი), отпоститься.

**მომარჯვე,** ზედ. მოხერხებული, приспособленный, приноровленный; კავშ. 284; მარჯვე, გერგილიანი, ловкій, проворный.

**მომარჯვება,** ზ. მიჩ. მოვიხერხებ, მოვიმართავ; წარვიმართებ, წარვიმატებ; შავთ. 50, поправить на себѣ что; приспособить что себѣ; успѣть; მოვიმარჯვებ სახმართა მონასტრისათა, пріобрѣсти необходимое для монастыря, მარტ. 2—89; (ვუ), ზ. მიჩ. მოვუმართავ, გავუნიშნავ, направить что къ чему; нацѣлить; მოვუმარჯვებ ისარსა, нацѣлить стрѣлу, რუსთ. 692; ღმერთმან სიკეთე მოგიმარჯოს, Богъ, да поможетъ тебѣ въ добромъ дѣлѣ, ანტ. 6—34; მოვუმარჯვებ ზარბაზანსა, наводить пушку, **მომარჯვებული,** მიმ. наведенный; приложенный; ловкій, проворный; **მომარჯვებულება,** ს. სიმარჯვე, ловкость.

**მომასწავებელი,** ს. წინასწარ მაცნობებელი, предвѣстникъ.

**მომატება,** სხ. увеличеніе; прибавленіе, прибавка; (ვჰ), ზ. მ. შევსძინებ, დავრთავ, прибавить, 1 ქართლ. 59: (ვუ, -ტე), ზ. მიჩ. ზედ დავურთავ, მივუმატებ, განვუმრავლებ, увеличить кому что, прибавить кому, ვისრ. 11, მოვუმატებ ფასსა, увеличить цѣну, მოვუმატებ ჯამაგირს, прибавить кому жалованье, (მოვიმატებ, -ტე), ზ. მიჩ.

შევიძინებ, увеличить себѣ, ნაღველს არ მოვიმატებ, я не усилю свою печаль, ქილ. 491; წყალმა მოიმატა, вода въ рѣкѣ прибыла; დღემ მოიმატა, день прибавился; **მომატებული**, მიმ. прибавленный, пріумноженный; лишній; **მომატებულება**, ს. სიმეტნე, излишество, მომატებული ლაპარაკი არ ვარგა, много не слѣдуетъ говорить, **მონამატი**, ს. придатокъ, **მოსამატი**, ზედ. прибавочный.

**მომატყვებელი**, ზედ. შემამთხვევლი вовлекающій, навлекающій; причиняющій, ქილ. 201; -უკვდავებისა, дающій безсмертіе, 1 ქართლ. 183; ცოდვის მომატყვებელი, вовлекающій въ грѣхъ, -სიცოცხლისა, дающій жизнь, ქილ. 345: მომატყვებელი ბოროტისა, причиняющій зло, მარტ. 2—335; 149; მომატყვებელი სიხარულისა, дающій радость, ქილ. 71; მომატყვებელი წმინდის სამების ცნობისა, дающій намъ средство познать св. Троицу, გუჯ. 15.

**მომატყუვებელი**, ს. მაცთური, მომაცთუნებელი, обманщикъ.

**მომაუძლურებელი**, ზედ. მომახუსტებელი, изнуряющій.

**მომაქარვებელი**, სევდისა, разгоняющій скуку.

**მომაქცეველი**, ს. სარწმუნოებად მომყვანი, обратитель.

**მომაღლება** (ვა), ზ. მ. შევამაღლებ, возвышать, (ვი), ზ. მიჩ. აღვიმაღლებ მაგალ. თავს, возвыситься, прославиться, ვეფხ. 1443.

**მომაღლო**, ზედ. მცირედ მაღალი, нѣсколько возвышенный, ადგილი, возвышенное мѣсто, 2 ქართ. 317.

**მომაღნარებული**, ზედ. მოცული შამბნარის ტყით, окаймленный дремучимъ лѣсомъ, ტიმ. 183.

**მომაღორებელი**, ზედ. მომატყუუებელი, соблазняющій, соблазнительный; обманчивый, ქილ. 420.

**მომაყარი**, ზედ. მომყრელი, бросающій, ვეფხ. 1096.

**მომაყივნებელი**, ზედ. სახელის გამტეხი, острамитель.

**მომაშთობელი**, ზედ. დამარჩობელი, удушливый, ვეფხ. 140.

**მომაჩხო**, ზედ. მცირედ მაჩხი (თვალები), о глазахъ: пестроватый.

**მომაცთუნებელი**, ზედ. მომაღორებელი, соблазнитель.

**მომახება**, ზ. მ. მახეს დავუდგამ, ставить сѣть, ქილ. 269.

**მომახვა** (ვჰ), ზ. მ. გავლესავ, точить, ვეფხ. 651.

**მომახველობა**, ს. острота (ножа), შავთ. 98.

**მომახურება**, ნ. მომახება.

**მომახური**, ს. თევზის დამჭერი ბადით, рыболовъ, 1 ქართლ. 306.

**მომბირებელი**, ს. მომნადირებელი, увлекающій.

**მომბძარველი**, ს. მგლეჯელი, терзающій, ისაი. 36—22.

**მომგები**, ს. ხელობით, ვაჭრობითა ან სხვა გვარის შრომითა სარჩოს მშოვნელი, შემძინებელი; მშოვნელი ქაღალდის თამაშობით, пріобрѣтатель, стяжатель; списыватель; выигрыватель; ძროხა მომგები ფურისა, ე. ი. მეზვი, მშობელი ხვასტაგი, არ ბერწი, ვითარ მომგები ფური, ხარი და სხ; тельная, неяловая.

**მომგებლობა**, ს. пріобрѣтательность.

**მომგზავრება** (ვი), ზ. მ. пропутешествовать.

**მომგლეჯი**, ს. срыватель.

**მომგლოვიარება** (ვი), ზ. მ. გამოვიტრებ, кончить оплакиваніе, снять трауръ.

**მომგოზველი**, ს. გამლესი, штукатуръ.

**მომგონებელი**, ს. მპოვნელი; მომაზრებელი; выдумщикъ; изобрѣтатель; მომგონებლობა, ს. **მომპოვნელობა**, изобрѣтательность.

**მომდაბლება**, ზ. მ. დავამდაბლებ, მოვამცირებ, унижать, ვეფხ. 208; (ვი მაგალ. თავს), ზ. მიჩ. თავს მოვიკანტურებ, დავიმდაბლებ, присмирѣть, (მოვდაბლდები, -დი), ზ. ვდ. დავმდაბლდები, მოვმცირდები, понижаться; унижаться, საბ. ლ.

**მომდარებელი**, ზედ. გამომდარებელი, проясняющій (о погодѣ).

**მომდებარი** (ცეცხლი), ზედ. მოკიდებული, მგზნებარე ცეცხლი, разжигающій; ჩემთა ცეცხლთა მომდებარი, ე. ი. ჩემი ცეცხლი მომკიდებელი, რომლისაგან ვიწვი, ცეცხლი მედება, ვეფხ. 782; кто разжигаетъ мои чувства, სენი ცეცხლთა მომდებარი, недугъ, снѣдающій меня; ვეფხ. 656.

**მომდედრება** (ვა), ზ. მ. ქალაჩუნად გავზდი, ქალის ზნეს მივსცემ; მოვამშვიდებ, დავაწყნარებ; მოვამდოვრებ, уподобить женщинѣ; смягчить, успокоить, угомонить; (ვი გულსა), ზ. მიჩ. გულს დავიმშვიდებ, მოვილბობ, მოვიმდოვრებ, успокоиться, угомониться; ვეფხ. 156.

**მომდევარი**, ზედ. უკან მომდევი, მდევნელი; მოჩივარი, მაცილობელი; преслѣдователь; оспариватель; სამ. ვახტ. 209; 262, 1 ქართლ. 214.

**მომდვინებული**, ზედ. გურულად ნეხვ-მოყრილი მიწა, унавоженный.

**მომდინარე, -რი**, ზედ. მდინარე, წარმდინარე, текучій, ისე. 3—16, **მომდინარება**, (ვჰ), მ. მ. ვჰმდინარებ, ვჰსდი; течь; **მომდინარეობა**, ს. მაგალ. ჟამის, ე. ი. დროს წარმავალობა, გასვლა; теченіе времени.

**მომდოვრება** (ვა), ზ. მ. მოვაწყნარებ, მოვამშვიდებ, მოვაცხრობ, утишать; успокоивать; (ვი გულსა), ე. ი. გულს მოვიმშვიდებ, успокоиться, угомониться, შავთ. 57; ვეფხ. 156.

**მომდრეკი**, ს. მომხრელი, მდრეკი, гибкій.

**მომდურავი**, ს. გულ ნაკლული, შეუჯერებელი, არ კმა ყოფილი, недовольный, 2 ქართლ. 546; ვისრ. 168; 180.

**მომდურება** (ვა), ზ. მ. დავამდურებ, სამდურავს ჩამოვაგდებ სხვათა შორის; вызвать неудовольствіе, посѣять раздоръ, ჩონგ. 122; (ვი), ზ. მიჩ. დავიმდურებ, სხვის სამდურავში ჩავვარდები, впасть въ чье негодованіе, прогнѣвить кого, ვეფხ. 758, ნუ მომიმდურებ, не гнѣвайся на меня, (მოვემდურები, -რე), ზ. თვნ. დავემდურები, გულ ნაკლულად შევიქმნები სხვაზედ; негодовать, имѣть неудовольствіе на кого; ნუ მემდურები, не сердись на меня, ვეფხ. 1520, 1580; 1 ქართლ. 337.

**მომედგრე,** ზედ. მცონარი, დაზარმაცებელი, облѣнившійся, оплошный; **მომედგრება** (ვა), ზ. მ. დავაზარმაცებ, დავხსნი, сдѣлать кого лѣнивымъ, оплошнымъ, (მოვმედგრდები, -დი), ზ. ვდ. დავზარმაცდები, დავიხსნები; ვჭგარეწრობ, თავ-ვხედობ, становиться лѣнивымъ, оплошнымъ; იგავი 3-21; იერემ. 8—9; გალატ. 6—10; ებრ. 6—12; 1 ქართლ. 367; 2 ქართლ. 272; **მომედგრებული,** მიმ. оплошный, მარტ. 2—137.

**მომეტება** (მოვჭმეტდები, -დი), ზ. ვდ. მოვემატები, განვმრავლდები, увеличиваться, прибавляться.

**მომვლელი,** ს. მოურნე, ზედამხედველი ავად მყოფისა, попечитель; кто ухаживаетъ за больнымъ; ნ. მოვლა.

**მომზადება,** სს. приготовленіе, გამოსლ. 27—18; (ვჭ), ზ. მ. მოვაწყობ, განვჭკარგავ, მზა ვჭყოფ, приготовлять, -მზითევსა, приготовить приданое, -საჭმლისა, приготовить кушанье, მომიმზადებ, приготовляешь мнѣ. ლუკ. 24—1; (მოვემზადები, -დე), ზ. თვ. მოვეწყობი, განვიკარგები, приготовиться, (მოვმზადდები) იგივე მოვემზადები; **მომზადებული, მონამზადი,** приготовленный, **მომზადებულება,** ს. приготовленіе; устройство, подготовка, **მომზადებინება** (ვა). ზ. სხმ. მოვაწყობინებ, განვაკარგვინებ, заставить приготовить, მოემზადებინებინა, онъ заставилъ приготовить. [себя.

**მომზევა** (ვი). ზ. მიჩ. მზესავით მოვინათებ, освѣтить

**მომზღვლევა** (ვა), ზ. მ. მოვაქცევ. отломать (у строенія) (მოვიმზღვლევი, -ლიე), ზ. ვ. ჩამოვსწვები მაგალ. ფლატე ან კლდე, обрушиваться, обрываться.

**მომზიდველი,** ს. მომტანი, приноситель, **მომზიდველობა,** ს. მიმზიდველობა, წამლებელობა, притягательность, 1 ქართლ. 301.

**მომზირალი, მომზირი,** ს. მხედველი, მჭვრეტელი, смотрящій, **მომზირალობა,** ს. მჭვრეტელობა, смотрѣніе, ჩონგ. 56.

**მომზირვა** (ვუ). ზ. უ. ვუჭვრეტ, смотрѣть.

**მომზრახი,** ს. მოლაპარაკე, сказыватель, დარეჯ. 2—85; **მომზრახეობა, მომზრახობა,** ს. მზობა, მოთხრობა, ამბავი, разсказъ, (ვჭ), ზ. უ. ვუთხრობ, ვუამბობ; ვლაპარაკობ; разсказывать, повѣствовать, говорить, მარტ. 2—14.

**მომთელება** (ვა), ნ. გავამთელებ.

**მომთესველი,** ს. დამთესავი, сѣятель.

**მომთმენი, მომთმინო,** ზეი. терпѣливый.

**მომთვრალე,** ს. ლოთი, მსმელი, пьяница, **მომთვრალობა,** ს. ლოთობა, მსმელობა, пьянство, (ვჭ), ზ. უ. ვლოთობ, ვჭმთვრალობ, пьянствовать, მატ. 24—49; 1 კორ. 6—10; **მომთვრალება** (თავს მოვიმთვრალებ, -ლე), ზ. უ. მთვრალობას დავიჩემებ, притвориться пьянымъ.

**მომთხვევა** (ვა), ზ. მ. навлечь на кого что.

**მომთხილება** (მოვუმთხილდები, -დი), ზ. ვდ. გავუფრთხილდები, остерегаться, რუსუდ. 47.

**მომთხრელი,** ს. გამაწბილებელი; ამომგდებელი; осрамитель; губитель, სიბრ. 145.

**მომთხრობელი; -ბი,** ს. მოამბე, повѣствователь, მომთხრობი.

**მომიზდებული,** ზედ. მოქირავე, ქირით დაჭერილი, наемный, ისაი. 46—6.

**მომიზნება** (ვუ), ზ. მ. გავუნიშნავ, прицѣливаться.

**მომინება** (ვა), ზ. მ. მინაქრით მოვსჭედ, обдѣлать стекломъ, ქილ. 602.

**მომიწება** (ვა), ზ. მ. მიწად გავხდი; მოვამდაბლებ, მიწასთან გავასწორებ, დავამდაბლებ, обратить въ прахъ; сравнять съ землею; ვეფხ. 208.

**მომიჯნავე,** ზედ. მესამზღვრე, смежный, сосѣдственный, -ხალხნი, смежные народы.

**მომკა** (მოვმკი, მოვიმკი, -კე), ზ. მ. მოსავალთ მოვსჭრი ნამგლითა, сжать, გუჯ. 15; ღვაწლით მოიმკე, ты пріобрѣлъ трудами, შავთ. 99, -პურსა, сжать хлѣбъ, ლხინსა ვინ მოიმკის პირველ ჭირთა უმუშაკო, безъ труда никто не наслаждается жизнью; ვეფხ. 873; რაცა ჰსთესოს ის მოიმკოს, გალატ. 6—7; что посѣетъ, то и пожнетъ, **მომკილი,** მიმ. сжатый, **მოსამკავი,** ზედ. относящійся къ жатвѣ.

**მომკალავი,** ს. ვინც ჰკალავს ჭურჭელსა, лудильщикъ.

**მომკალი,** ს. ვინცა მკის, жнецъ, ზოგჯერმე: მოსავალი, урожай, 3 მეფეთ. 5—14; დან. 14—32; რუთ. 3—4.

**მომკვდარი,** ზედ. მიცვალებული, განსვენებული, умершій, мертвый; **მომკვდარება** (თავს მოვიმკვდარებ, -რე), ზ. უ. მკვდრად დავესახები, притвориться мертвымъ, ქილ. 145; **მომკვდარობა,** ს. მომკვდარის მდგომარეობა, უსულობა, мертвенное состояніе, бездушіе, **მომკვდარუნება** (ვა), ზ. მ. მოვაკვდინებ, заставить притвориться мертвымъ; умертвить; (თავს მოვიმკვდარუნებ, -ნე), ზ. მიჩ. притвориться мертвымъ.

**მომკვლელი,** ზედ. მკვლელი, убійца, **მომკვლელობა,** ს. убійство.

**მომკითხავი, -თხველი,** ს. გამომეძიებელი კითხვით, слѣдователь.

**მომკობა,** ზ. მ. შევამკობ, მოვრთავ, მოვჭკმაზავ, украшать, убирать, (ვიმკობი, -მკ), ზ. ვ. შევიმკობი, быть украшену, **მომკული,** მიმ. украшенный, **მომკულობა,** ს. სამკაული, украшеніе, იერემ. 4—30; 40—13.

**მომკჳდარი,** მომკჳლელი, ნ. მომკვდარი, მომკვლელი.

**მომკუფხველელი,** ს. ყურძნის მომკრეფი, кто собиваетъ виноградъ.

**მომლაშე,** ზედ. მცირედ მლაშე, солоноватый.

**მომლოდე, -დინარე, -ლოდინე,** რომელიც მოელის, ожидающій, ქილ. 539; **მომლოდეობა,** ს. მოლოდება, ლოდინი, ожиданіе, 1 ქართლ. 417.

**მომმზადებელი,** ს. приготовитель.

**მომნადირებელი,** ს. მიმზიდველი, მომბირებელი, увлекатель.

**მომნელებელი,** მაგალ. კუჭი, ზედ. კუჭი რომელიც ადვილად მოინელებს საჭმელსა, желудокъ хорошо переваривающій пищу.

**მომნიჭებელი,** ს. მომმადლებელი, дарующій.

**მომოკლება** (ვა), ზ. მ. მცირედ დავამოკლებ, укоротить, -სიტყვას, сократить рѣчь, ქილ. 196.

**მომონება** (ვიმონებ, -ნე). ზ. მ. დავიმონებ, მონად

გავიხდი, порабощать, თავი მონად მომიმონდეს, ე. ი. ჩემს თავს მე მონად გავუხდებიო, ვემსახურებიო, исполню для себя должность раба, ვეფხ. 779.

**მომორჩილება** (ვი), ზ. მ. დავიმორჩილებ, покорить себѣ, привести въ послушаніе, ვისრ. 37; 1 ქართლ. ქრისტომ. 107; გორგ. 144.

**მომოქმედება** (ვი), ზ. მ. ვჰმოქმედებ, дѣйствовать.

**მომოყვრება**, ზ. მ. გავიმეგობრებ, подружиться.

**მომოწაფება** (ვი), ზ. მ. მოვიგებ მოწაფეთა, დავიმოწაფებ, пріобрѣсти учениковъ, послѣдователей, მატ. 28—19; -წარმართთა, обратить язычниковъ въ христіанскую вѣру, 1 ქართლ. 72, მარტ. 1—181.

**მომოწმება** (ვა), ზ. მ. დავამოწმებ, დავამტკიცებ, подтвердить, утвердить; (ვი), ზ. მ. დავიმოწმებ, მოწმად მოვიყვან, приводить въ свидѣтели, ссылаться на кого; 1 ქართლ. 434; (მოვემოწმები, -წმე), ზ. თვ. დავემოწმები, ჩაქუჩს დავკრავ; подтвердить, ქილ. 691.

**მომჟავო**, ზედ. მცირედ მჟავე, кисловатый, **მომჟავება** (ვა), ზ. მ. დავამჟავებ, მჟავედ გავხდი, заставить киснуть, (მოვჰმჟავდები, -დი), ზ. ვდ. დავმჟავდები, закиснуть, **მომჟავებული**, მიმ. закислый.

**მომჟღერალი**, ზედ. მძნობელი, მხმობელი, звучащій.

**მომპალი**, ზედ. დამპალი, сгнившій, კაცია 35.

**მომპოვნელი**, ს. მომშოვნელი, მპოვნელი, изобрѣтатель, **-ვნელობა**, изобрѣтеніе.

**მომრავლება** (ვა), ზ. მ. გავამრავლებ, მოვუმატებ, მოვახშირებ, умножать; (მოვმრავლდები, -დი), ზ. ვდ. გავმრავლდები, умножаться, ქვეყანა მომრავლდების, страна населяйся, დასტ. 6.

**მომრგვალება**, სს. округленіе, (მოვამრგვალებ, -ლე), ზ. მ. დავამრგვალებ, округлить, 1 ქართლ. 280, (მოვმრგვალდები, -დი), ზ. ვდ. მრგვალი შევიქმნები, круглѣть, **მომრგვალებული**, მიმ. круглый, **მომრგვალებულება**, ს. სიმგრგვალე, круглость, მროვ. 59.

**მომრთელება**, (ვა), ზ. მ. გავამრთელებ, заживлять, (მოვმრთელდები, -დი), ზ. ვდ. გავმრთელდები, заживать, исцѣляться, ვისრ. 87.

**მომრუდება** (ვა), ზ. მ. გავამრუდებ, искривлять.

**მომრთველი**, ზედ. დამრთველი, присоединяющій, придающій, ქილ. 263.

**მომრთმეველი**, **მამრთმეველი**, ზედ. მიმწოდებელი, ხელის ხელ მიმცემი, падающій, подаватель, ვეფხ. 70, მომრთმელობა, ს. приношеніе.

**მომრიგებელი**, ე. ი. მოსამართლე, мировой судья.

**მომრჩენი**, **მომრჩენელი**, ს. განმარინებელი; განმკურნებელი; избавитель; исцѣлитель.

**მომსახურება** (ვი), დავიმონებ, поработить.

**მომსამსალავი**, ზედ. მოსაწამლავი, отравитель, მარტ. 2—21.

**მომსგავსება** (ვამსგავსებ, -სე), ზ. მ. დავამსგავსებ, დავაგვანებ, уподоблять, дѣлать похожимъ, მირიან. 263; (მოვემსგავსები, -სე), ზ. თვ. დავემსგავსები, уподобляться.

**მომსგეფსე**, ს. მორიგე, очередной, რ. ქ. ლ.

**მომსვლელი**, ს. ვინც მოდის, დაიარება ვისთანმე, посѣтитель, მიმსვლელ-მომსვლელნი, ნ. თავის ადგილს..

**მომსვრელი**, ს. ამომგდები, გამაოხრებელი, истребитель, губитель; -სენი, ე. ი. სენი მომჰკვდინებელი მრავალთა, моровая язва.

**მომსმელი**, მაგ. ნავისა, ე. ი. ნავის მატარებელი, гребецъ.

**მომსმენი**, **მომსმენელი**, ს. ყურის მგდები, слушатель.

**მომსმენარი**, იგივე მომსმენი, 1 ქართლ. 272; ვისრ. 183; **მომსპობელი**, ს. истребитель.

**მომსტურობა** (ვი), ზ. მ. დავათვალიერებ, გავშინჯავ ადგილის მდებარეობასა, рекогносцировать, развѣдывать, обозрѣвать наглядно; ქილ. 628; -გზასა, осмотрѣть дорогу, 2 ნაშ. 2—1.

**მომსყიდველი**, ს. მსყიდველი, მუშტარი, покупатель; მომსუბუქო, ზედ. легковатый.

**მომსწრაფებელი**, ზედ. მომსწრები, მომჩქარო; поспѣшный, 2 ქართლ. 75.

**მომსწრები**, ზედ. მომხელებელი, დამხელებელი, დამსწრე; заставшій; очевидецъ; სამ. ვახტ. 2.

**მომსჭვალვა** (ვჰ), ზ. მ. მოვოჭავ პატიოსნის თვლითა, осыпать драгоцѣнными каменьями.

**მომსჭვალული**, ზედ. მოოჭვილი, осыпанный (каменьями).

**მომსხო**, ზედ. მომსხვილო, толстоватый, крупноватый.

**მომტაცები**, **მომტაცებელი**, **-ცემი**, ს. მტაცებელი, მკრეხელი, похититель, -სულისა, ე. ი. გულის წამლები, ვისრ. 163, угнѣтающій.

**მომტერე**, ზედ. **მტრული**, სამტერო ან მტერი, враждебный; врагъ.

**მომტვრევა**, ნ. მომტურევა.

**მომტვერება** (ვა), ზ. მ. მტვერს დავაყენებ; მტვრად ვაქცევ, გავანადგურებ; напылить, поднять пыль, обратить въ прахъ, разрушить; რუსუდ. 246; 7.

**მომტირალი**, ნ. მოტირება, плачущій.

**მომტკივნება** (მოვიმტკივნებ გულს) ზ. მ. გული შემიწუხდება, შევწუხდები, გულს მოვიწყლავ, скорбѣть, печалиться о комъ; ვეფხ. 755.

**მომტკიცება** (ვჰმტკიცებ, ვამტკიცებ, -ცე), ზ მ. გავამაგრებ, განვამძლიერებ, укрѣпить, (მოვიმტკიცებ მაგალ. ფიცითა), ზ. მიჩ. დავიმტკიცებ, დავინარჩუნებ, укрѣпить за собою, 2 ქართლ. 58, 209; ქილ. 40; 1 ქართლ. 330; (მოვიმტკიცები, -ცე; მოვმტკიცდები, -დი), ზ. ვ. დავმტკიცდები, გავმაგრდები, укрѣпляться.

**მომტურევა** (ვა), ზ. მ. მოვსტეხ, отломать, (ვი), ზ. მიჩ. მოვიტეხ რასმე, сломать себѣ; отломать для себя, ანტ. 6—31.

**მომტვრევა** (ვა), ზ. მ. обломать.

**მომტვერება** (ვა), ზ. მ. поднять пыль.

**მომტკიცება** (ვი), ზ. მ. укрѣпить за собою.

**მომტუტება** (ვა), ზ. მ. загрязнить.

**მომუნჯება** (ვი), ზ. უ. онѣмѣть.

**მომუშავება**, **მომუშაკება** (ვი), ზ. მ. შევიმუშავებ, воздѣлывать, обработывать; გუჯ. 15.

**მომუჭვა** (ვჰ), ზ. მ. მოვბღუჯავ, მოვჰკუმშავ, брать, хватать горстью, **მომუჭვილი**, მიმ. взятый горстью, ზირაქ. 4—16.

**მომუხვა** (ვჱ), ზ. მ. დავმუხალავ, დავხეთქ, колоть.
**მომუხთლება** (ვი), ზვნ. ухитриться.
**მომფენი, მომფენელი, მომფინარი,** ზედ. დამფენელი, растилающій, 1 ქართლ. 85; ჩახრ. 21.
**მომქანცავი,** ს. მომღალავი, утомительный.
**მომქმედი,** ს. მაქმედი, მაწარმოებელი, дѣлатель, -მიწისა, воздѣлывающій землю, დაბად. 25—26; მაკ. 21—36.
**მომქონი,** ს. მომტანი, приноситель.
**მომქრქალო,** ზედ. მცირედ მქრქალი, блѣдноватый.
**მომღალავი,** ზედ. მომქანცავი, утомительный.
**მომღები,** ზედ. მომტანი, приносящій, -ნაყოფისა, приносящій плодъ; -მაგალითისა, приводящій примѣръ, ტიმ. 9; მომღებელი, იგივე მომღები; ან მიმღები, получающій, ისაი. 44—15.
**მომღერა** (ვი), ზ. უ. ვმღერი ან ვთამაშობ; пѣть; напѣвать; играть; ნ. მღერა; **მომღერალი, მომღერი,** ს. სიმღერის მთქმელი, пѣвецъ, ვეფხ. 366; 716, 1072; ქილ. 386; ანდრ. 127, დაბად. 21—8; 26—8; ალექს. 2; ზაქარ. 86; ზოგჯერმე დამცინი, насмѣшникъ, -გულითა, веселая душа, ერისთ. 20.
**მომღერება** (ვი), მოვატყუებ, обмануть, ქილ. 444.
**მომღვრივო,** ზედ. ნოტიო მცირედ მღვრიე, мутный.
**მომღიერება** (ვჱმღიერდები), ზ. უ. оплешивѣть.
**მომღიმარი,** ზედ. მოცინარი, улыбающійся.
**მომყვანი,** ს. ვინც ვისმე მოიყვანს, приводящій.
**მომყვირტოვნება,** სხ. სიმაგელება, საზიზღრობა, отвратительность; (ვა), ზ. მ. საზიზღარ ვჰყოფ, отвращать, дѣлать отвратительнымъ, (მომყვირტოვნდები, -დი), ზ. ვდ. стать отвратительнымъ, გუჯ. 29.
**მომყივნებელი,** ს. სახელის გამტეხი, შემარცხვენელი, остраиитель, ვისრ. 124; გუჯ. 29.
**მომყმარი,** ზედ. მომშეული, голодный.
**მომყირჭება** (ვჱმყირჭდები, -დი), ზ. ვდ. გავუგემურდები, опротивѣть, ჩოხ. 119.
**მომყნა** (ვჱმყნი, -ნე), ზ. მ. შევხმერწავ, привить.
**მომყრალება** (ვა), ზ. მ. навонять.
**მომშევა** (ვა), ზ. მ. შიმშილით მოვჰკლავ, морить съ голоду, (მოვემშევი, -შე), ზ. თვ. მომშივა, დავიმშევი, проголодаться, დაბად. 41 — 55; ისაი. 44—13; 8—21; გამოცხ. 7—16.
**მომშვენიერება** (ვა), ზ. მ. прикрасить.
**მომშვიდება,** სხ. укрощеніе; -სახელმწიფოისა, спокойствіе государства, (ვა), ზ. მ. დავაწყნარებ, მოვამდოვრებ, დავაშოშმანებ, მოვასვენებ, успокоить, усмирить; მოვუმშვიდებ გულსა, успокоить волненіе души, утѣшить кого либо, რუსუდ. 335; (მომშვიდდები, -დი), ზ. ვდ. დავსწყნარდები, успокоиться, (მოვემშვიდები, -დე), ზ. თვ. მშვიდობას ვეტყვი, მივესალმები, поздороваться, ფარამ. 388; დარეჯ. 58, 85; 123, **მომშვიდებული,** მიმ. успокоенный, **მომშვიდებელი,** ს. умиротворитель, ფსალმ. 36—37.
**მომშვიდოვნება** (ვა), ზ. მ. დავაწყნარებ, усмирить.
**მომშთვარი,** ზედ. დამრჩვალი, გადამღვრძალი, მოშთობილი სულის შეგუბებით, удавленный, удушенный.
**მომშიება** (მოვემშივები) მომემშივება, чувствовать голодъ.

**მომშიერება** (ვა), ზ. მ. მოვაყმევ, შიმშილით მოვჰკლავ, сморить съ голоду, **მომშივარი,** голодный.
**მომშობიერება** (ვი), ზ. მ. разрѣшиться отъ бремени.
**მომშრალო,** ზედ. მცირედ მშრალი, суховатый.
**მომცბიერება,** ზ. მიჩ. ხერხს ან მცბიერებას მოვიხმარებ, употребить хитрость.
**მომცდარი,** ზედ. შემცდარი, მოტყუებული, заблудшій, обманутый, ვისრ. 21, 128; რუსუდ. 693; -გზაზედ, сбившійся съ дороги, მომცდარვარ, მოვსცდომოდი, ქილ. 420; я ошибся.
**მომცდელი,** ზედ. გამომცდელი; ან დამცადებელი, испытующій; ожидающій.
**მომცემი,** ს. ვინც აძლევს, მაძლეველი, дающій.
**მომცემლობა,** ს. даяніе, (ვჱ), давать, შავთ. 23.
**მომცვი,** ს. მცენ. ხელშავი; гонобобель
**მომცთომარება** (თავს მოვიმცთომარებ, -რე), თავს გავიმტყუვნებ, ცრუთ გამოვალ, ვეფხ. 550, оказаться облыжнымъ.
**მომცნება** (ვუ), ზ. მ. შევატყობინებ, дать знать, извѣстить; მომეცნება, дается мнѣ знать.
**მომცნობა** (მოვუმცნობ, -ცან), ზ. მ. შევატყობინებ, извѣстить, (მოვემცნობი, -ცან), ზ. თვ. გავიცნობ; узнать, მომიმცნობ, даешь мнѣ знать, 1 ქართლ. 128, 319.
**მომცრო,** ზედ. არა დიდი, მცირე, небольшой.
**მომცროზა,** ს. ღომია ერთგვარი; просо; ერისთ. ლ.
**მომცხოვრება** (მოვმცხოვრდები, -დი), ზ. ვდ. გავცოცხლდები, ожить.
**მომცხრობა** (მოვჱმცხრობ, -რე), ზ. უ. გავიხარებ, радоваться, ბარუქ. 4—12.
**მომძაღება** (ვჱმძაღდები), ზ. ვდ. прогоркнуть.
**მომძიმარი,** ზედ. მოწყენილი, скучный, დარეჯ. 2—88.
**მომძიმება** (ვა), ზ. მ. დავამძიმებ, дѣлать тяжелымъ, грустнымъ; (მომძიმდები, -დი), ზ. ვდ. დავმძიმდები, дѣлаться тяжелымъ; начать грустить, печалиться.
**მომძინარება** (თავს მოვიმძინარებ), ზ. მიჩ. მძინარედ ვეჩვენები, притвориться спящимъ, ქილ. 386.
**მომძღვრე,** ზედ. მემიჯნავე, მესამზღვრე, спограничный, ვეფხ. 964; **მომძღვარება** (მოვუმძღვარებ, -რე), ზ. მ. გავუგზავნი, посылать, отправлять къ кому, მოგვიმძღვარებია, мы посылаемъ.
**მომძღვანება,** ნ. მოძღვანება.
**მომწამლავი,** ს. საწამლავის მიმცემი, отправитель.
**მომწარო,** ზედ. მცირედ მწარე, горковатый, **მომწარება** (ვჱმწარდები), горкнуть.
**მომწევა** (მოვიმწევ, -წიე), ზ. მ. მოვიშველიებ, საშველად მოვიყვან, пригласить на помощь, (მოვემწევი, -წიე), ზ. თვ. მოვეშველები, საშველად მოვალ, приходить на помощь, 2 ქართლ. 59, 122; 177.
**მომწევი მშვილდი,** ზედ. гибкій лукъ.
**მომწევი, -ვრი,** ს. დამწევი, догоняющій.
**მომწერა, მომწერება,** სხ. обмахиваніе мухъ, ქილ. 204 (ვუ), ზ. მიჩ. ბუზს მოვუგერებ, обмахивать мухъ, ქილ. 204.

**მომწვანე**, ზედ. ამწვანებული, зеленѣющій, მომწვანება (ვჰმწვანდები), зеленѣть.

**მომწვანო**, ზედ. მცირედ მწვანე, зеленоватый, ლევიტ. 14—37; **-ნება** (ვა), მწვანით შევჰმოს; зеленить.

**მომწვარი**, ზედ. მცირედ მწვარი, поджаренный.

**მომწვევი**, ს. ვინ მოიწვევს, пригласитель.

**მომწითური**, ზედ. მოწითლო, красноватый, -თმა, рыжеватые волосы, 1 ქართლ. 344.

**მომწიფება** (მოვმწიფდები, -დი), ზ. ვდ. დავმწიფდები; წყლულთათვის: მოვრჩები; созрѣвать; заживать (о ранахъ); (მოვიმწიფები), ზ. ვ. შემოვალ ხილთა-თვის, созрѣть, поспѣть.

**მომწკრივება** (ვა), ზ. მ. раставить по порядку.

**მომწობა** (მოვიმწობ, -მწე), ზ. მიჩ. მოვიწვევ საშველად, пригласить на помощь.

**მომწოდებელი**, ზედ. მომწვეველი, пригласитель.

**მომწონებელი**, ს. ვინც რასმე მოიწონებს, одобритель, თავის მომწონებელი, ე. ი. ამპარტავანი, თავის მოყვარე, самолюбивый, честолюбивый, ვისრ.

**მომწუხარება** (ვი), опечалиться, нагнать на себя печаль.

**მომწუხრება** (ვჰმწუხრდები), ზ. ვდ. вечерѣть.

**მომწყდარი**, ზედ. მოსვრილი, ახოცილი; დაღალული, დაქანცული; истребленный; усталый, изнуренный; რიცხ. 16—39; იუდ. 1—12.

**მომწყვდევა** (ვა), ზ. მ. დავხშავ, დავჰკრძალავ, შევამწყვდევ, заключить; მოვაშთობ, სულს შევუგუბებ, заглушить, ფიზიკ. 55; (მოვიმწყვდევი, -დე), ზ. ვდ. დავიხშვი; გავსრეს, გავსჭყლეტ, быть заключену; раздавлену; დარეჯ. 52; თოვლის ზვავი მოსხლტა და მოიმწყვდია ქვეშ ასი სული, снѣжный завалъ упалъ и раздавилъ сто душъ, გორგ. 173.

**მომწყვედი, -დელი**, ს. მომსვრელი, истребитель.

**მომწყსებული**, ზედ. მოწიფებული, არ ახალგაზდა ან გამოცდილი, пожилой, опытный; 1 ქართლ. 269.

**მომჭიდრო**, ზედ. მოვიწროვო, тесноватый, -დრება.

**მომჭირვნელი**, ზედ. მომგები, стяжатель.

**მომჭირნე**, ზედ. მზრუნველი, მოჭირნახულე; ნამსახური, заботливый; заслуженный; გუჯ. 28; სომხ. სამ. 349; მომჭირნე იყავ, будь бережливъ, რუსუდ. 1, 127; **მომჭირნეობა**, ს. ნამსახურობა, მზრუნველობა; заботливость; попеченіе, попечительство; ზოგჯ. დაჭირება, нужда.

**მომჭრელი**, ს. მჭრელი ქვაზედ, рѣзчикъ.

**მომხატვრება** (ვი), ზ. მიჩ. დავხატავ, მოვსაზრავ წინამდებარეს საქმეს, обрисовывать, ქილ. 189.

**მომხედი, მომხედველი**, ს. მნახველი ან ყურის მგდებელი, навѣщающій, призирающій.

**მომხვდარი**, ზედ. დამართებული, შემთხვეული, случившійся, მომხვდარვარ, случаюсь.

**მომხვეტი**, ს. гребщикъ.

**მომხვეჭელი, მომხვეჭი**, ზედ. მომგროვებელი; მომგები; стяжатель; скопитель; грабитель; ტიტ. 2—10; მომხვეჭი სახელისა, стяжитель имени, 1 ქართლ. 405.

**მომხვნელ**, ს. მხვნელი, пахатель.

**მომხილველი**, ს. მომჩხრეკი, обозрѣватель.

**მომხმარი**, ზედ. მოხმელო, суховатый.

**მომხმარო, -რებელი**, ს. მშველელი ან მოსარჩლე, помощникъ, сотрудникъ, ვეფხ. 170, სამ. ვახტ. 58; ყარამ. 5; სიბრ. 138; **მომხმარებელი**, употребитель.

**მომხრე**, ს. მშველელი, приверженецъ, сторонникъ, защитникъ.

**მომხრობა** (მოვიმხრობ, -მხარ), ზ. მ. მოვიშველიებ, მოვიმწევ, призвать на помощь, 2 ქართლ. 332.

**მომხოლოვება**, ნ. მომარტოვება.

**მომხსენებელი**, ზედ. ვინც მიცვალებულთ მოიხსენებს, кто поминаетъ усопшихъ; მომხსენებელ-ვიქმენ, я вспомнилъ, ტიმ. 13.

**მომხურვალე, მომხურვალო**, ზედ. მხურვალე, горячительный, **მომხურვალობა**, ს. სიმხურვალე, горячность.

**მომხუცება** (ვჰმხუცდები) დავბერდები, старѣть.

**მომხცოვნა** (მოვიმხცოვნები, -ნე), ზ. თვ. დავბერდები, постарѣть, **მომხცოვნებული**, ზედ. постарѣлый.

**მომხჩვალი**, ზედ. დამრჩვალი, утопленный, задушенный, მროვ. 59.

**მომჯობინება** (მოვიმჯობინებ, -ნე), ზ. უ. მოვჩიტდები, მოვრჩები სნეულებისაგან, выздоравливать, ვისრ. 197.

**მონა** ს. ყურ მოჭრილი ყმა ან მხლებელი მსახური, ნახე ყმა; рабъ; слуга; ფსალ. 18—11, 12; 68—17; მატ. 8—6, 9; 10—24; თქვენი უმორჩილესი მონა, вашъ покорнѣйшій слуга.

**მონაბამი**, ზედ. მობმული, привязанный.

**მონაბარი**, ზედ. ввѣренный.

**მონაბვა** (ვინაბები), ზ. უ. оцѣпенѣть.

**მონაბერი**, ზედ. მობერილი, ნაქროლი, дутый; ზეცით მონაბერი, ე. ი. ზეცითგან მობერილი, ვეფხ. 1; вдохновеніемъ свыше.

**მონაბრწყენი**, ზედ. მობრწყენილი, свѣтлый.

**მონაბუქარი**, ზედ. ბუქისაგან მოყრილი, навѣянный, ჩახრ. 114.

**მონაგარი**, ს. შრომით ნაშოვინი ქონება, სარჩო, благопріобрѣтеніе, стяжаніе; пожитки; ფსალმ. 77—48; ბატ. 19—21, 22.

**მონაგდები**, ზედ. მოგდებული, брошенный, кинутый, ზოგჯ. მოვარდნილი, მონატეხი, отломокъ, პირს მონაგდები, устой, снимки, верхи.

**მონაგები**, ზედ. მოგებული შრომით ან თამაშობით, благопріобрѣтеніе, стяжаніе, пожитки; выигрышъ; 2 სჯული 3—8; სიბრძნ. 104.

**მონაგვარი**, ზედ. მოყვანილი, მოტანილი, приведенный, რუსუდ. 778.

**მონაგვიანება** (ვა), ზ. მ. ნაგავს მოვსდებ, насорить, (მოვნაგვიანდები, -დი), ზ. ვდ. ნაგავით მოვიდები, засориться, **მონაგვიანებული**, ზედ. насоренный.

**მონაგრიანი**, ზედ. გაკეთებული, პოვნიერი, зажиточный.

**მონადე**, ს. ლაშქარი ფასით დაჭერილი, наемное войско; საბ. ლ. 2 ეზრა 6—13, დაბეჭდილს დაბადებაში არ იპოეება ეს სიტყვა.

**მონადება** (მოვინადებ, -დე), ზ. მ. ფულით დავიჭერ ლაშქარსა, нанимать войско; შუქი ზეცით მოი-

ნადე, ე. ი. მოიღე, занимствуй лучи свыше, т. е. съ свѣтилъ небесныхъ; ქილ. 551.

**მონადირე**, ს. ნადირი მდევნელი და შემპყრობი, охотникъ, звѣроловъ, птицеловъ; -თევზისა, рыболовъ, **მონადირება**, სს. привлеченіе, приманка; -წარმართთა, нравственно или силою убѣжденія склонить язычниковъ къ принятію вѣры, გუჯ. 15; (ვი), ზ. მ. მოვინირევ, მოვიზიდავ; დავიყოლიებ, დავითანხმებ; ვჰნადირობ; ნადირობით შევიპყრობ, დავიჭერ ნადირსა, მფრინველსა და სხ. привлекать, заманивать; склонять на свою сторону; охотиться, быть на охотѣ; наловить звѣрей, птицъ; ისო ზირაქ. 11—28; იერემ. 16—16; მატ. 12—13; ფსალ. 58—3; ქილ. 16, 486; 589; მოვინადირებ თევზსა, ловить рыбу, მოინადირა ქრთამითა, онъ склонилъ его подарками, (მოვინადირები, -რე), ზ. ვნ. მოვინირები, заманиваться, быть привлекаему, **მონადირებული**, н. привлеченный, **მონადირობა**, ს. охота.

**მონავალი**, ზედ. пришлый.

**მონავანი**, ზედ. გავსებული, სრული მთვარე, полная луна, შუქ-მონავანი, ე. ი. გავსებული მთვარე სრულის შუქით მოსილი, полная луна во всѣмъ блескѣ; ვეფხ. 405.

**მონავარდე**, ს. ცხენოსანი ან ქვეითი მეომარი, რომელიც ასპარეზზედ ცხენით გარბს შემოუვლის ან შემოიარს და მასუკან შეებმის თავის მოპირდაპირეს, ნ. ნავარდი; кто выѣзжаетъ на конѣ для схватокъ, кто гарцуетъ; или пѣшій ратоборецъ, который до схватки, обѣгаетъ поприще; ვისრ. 5; მონავარდება (ვი), ზ. უ. ცხენით გარშემოვლი ასპარეზსა, гарцировать до схватки на конѣ.

**მონავარი**, **ონავარი**, ს. დიდი ფუტკარი, шершень.

**მონაზობა**, ს. нѣжность.

**მონაზონი** (ბერძ.), ს. ბერი შავოსანი, კაცი მოწესე, монахъ, инокъ, **მონაზონება**, **-ნობა**, ს. ბერობა, монашество, иночество, 1 ქართლ. 103, 200; **მონაზონური**, ზედ. ბერული, монашескій, **მონაზონი**, **მონოზანი**, **მოლოზანი**, ს. ენკრატისი, მოწესე დედაკაცი, монахиня.

**მონათება** (ვანათებ, -თე), ზ. მ. მივუნთებ სანთელს, გავუნათებ; посвѣчивать, ან ვჰნათობ, свѣтить, освѣщать, (ვუნათებ, -თე), მივუნათებ სანთელსა, посвѣтить кому, ქილ. 11, მომინათე, посвѣти мнѣ; მოვჰნათებ, -თე), ზ. უ. свѣтить; შავთ. 10.

**მონათესავე**, ს. მეყვისი, თვისტომი, сродникъ, გუჯ. 25; სამ. ვახტ. 261; ერთი ნათესავი ხალხისა, соплеменникъ, 2 ქართლ. 105; **მონათესავობა**, ს. მეყვისობა, თვისტომობა, родство, (ვმონათესავობ, -ვე), ზ. უ. быть въ родствѣ.

**მონათვლა**, **-თუ̂ლა**, ს. крещеніе, (მოვნათლავ, -ლე), ზ. მ. ნათელს ვსცემ, крестить, (მოვინათლები, თლე), ზ. ვ. ნათელს მივიღებ, креститься, **მონათლული**, მიმ. крещенный, **მოსანათლავი**, ზედ. подлежащій крещенію, **მომნათლავი**, кто креститъ, **მონათვლინება** (ვა), ზ. მ. заставить крестить, ალექ. 13.

**მონათობა** (ვჰ), ზ. უ. სინათლეს მოვსცემ, освѣщать, ვეფხ. 458.

**მონაკვეთება** (ვა), ზ. მ. მოვხაზავ, чертить планъ.

**მონაკვეთი**, ზედ. მონაჭრი, მოკვეთილი, отрѣзанный, отрѣзокъ; 1 ქართლ. 90; ცხოვრ. 148.

**მონაკვლევი**, ზედ. გამოძიებული, изслѣдованный.

**მონაკვლევი**, ზედ. მოკლული, убитый, ჩახრ. 41.

**მონაკიდი**, ზედ. დამოკიდებული, привязанный; зависимый; ქილ. 25.

**მონაკობა**, ს. მეგობრობა, дружба, ქილ. 186.

**მონამატი**, ს. რაც მომატებულია, прибавка, ვეფხ. 266.

**მონანება**, სს. раскаяніе, сожалѣніе; покаяніе; (ვა), ზ. მ. заставить раскаяться, сожалѣть, (ვი), ზ. მიხ. შევინანებ, დავინანებ; раскаяться, сожалѣть; покаяться; **მონანული**, **მონანებული**, раскаявшійся, **მონანულება**, ს. სინანული, раскаяніе, სამ. ვახტ. 293.

**მონაობა**, ს. ყმობა; рабство; **მონებრივი**, ზედ. рабскій.

**მონაპარავი**, -პარი ს. ნაქურდალი ნივთი, краденное.

**მონაპირე**, ს. ნაპირზედ მდგარი ან მცხოვრები, მესამზღვრე, спограничный, крайній; 1 ქართლ. 318; -ჯარი, крыло, боковое войско; ჯარი დააყენეს მონაპირედ, поставили войско для наблюденія границъ, 2 ქართლ. 461.

**მონარბევი**, ზედ. მოოხრებული, ან ნივთი რამ დარბევის დროს წამოღებული, опустошенный; пограбленное; სამ ვახტ. 56.

**მონარჩენი**, **-ჩომი**, ს. დანარჩენი, остатокъ.

**მონარგიზული**, ზედ. მაგალ გუგა, ქილ. 346?

**მონარხი** (ბერძ.), ს. თვით მპყრობელი ხელმწიფე, монархъ самодержецъ, **მონარხია**, ს. სახელმწიფო, монархія, государство, **მონარხობა**, ს. ხელმწიფობა, царствованіе.

**მონასიბი**, ზედ. способный, надлежащій.

**მონასიმედ**, ზმზ. ბარემც, кстати, заурядъ.

**მონასკვა** (ვი), ზ. მ. გამოვჰკრავ ნასკვსა, შევჰკრავ, завязать въ узелъ; ხელ მანდილი მოინასკვა ზედან ყელსა, ე. ი. ძველად ჩვეულება იყო თუ ვისმე სახვეწარი ჰქონდა ხელცახოცს ყელზედ შემოიხვევდა; онъ подвязалъ шею платкомъ, ვეფხ. 1516.

**მონასმინები**, ზედ. გაგონილი, слышанный, ვეფხ. 691.

**მონასპანი**, ს. სასახლის მცველნი მეომარნი, მსახურნი, дворцовый отрядъ войска, 1 ქართლ. 276.

**მონასტერი** (ბერძ.), ს. უდაბნო, სავანე მონაზონთა, монастырь, **მონასტროსანი**, ს. მონასტრის მფლობელი სასაფლაოდ, родъ какой либо, владѣющій монастыремъ, какъ фамильная усыпальница; ალ. 2.

**მონასური**, ზედ. მოსურვებელი, желанный, ვეფხ. 392.

**ნონასყიდე**, ს. მომსყიდველი, покупщикъ.

**მონასყიდი**, ზედ. მოყიდული, купленный, **მონასყიდულობა**, ს. რაც ნაყიდია, покупка, ალექს. 83.

**მონასხერპვა** (მოვნასხერპავ, -პე), ზ. მ. მოვტეხ საჩქაროდ, отрывать, **მონასხერპი**, ზედ. მოგლეჯილი; მოვარდნილი, საჩქაროდ მოსული, оторванный; приспѣвшій; ვეფხ. 399. [260.

**მონატანი**, ზედ. მოტანილი, принесенный, ვეფხ.

**მონატანჯევი**, испытавшій мученіе, ჩახრ. 42.
**მონატაცი**, ზედ. მოტაცებული, похищенный, унесенный.
**მონატრე**, ს. მომსურნე, მონასური, желатель, 2 ქართლ. 551; **მონატრეობა**, ს. მოსურნეობა, желаніе, **მონატრება** (ვი), пожелать.
**მონაფენი**, ზედ. მოფენილი, разостланный, -შუქი, ე. ი. მოფენილი შუქი, растилающіяся лучи, ვეფხ. 498.
**მონაქნევი**, ზედ. მოქნეული, მოღერებული, занесенная рука для удара, რუსუდ. 297, 705.
**მონაქროლი**, ზედ. ქარი რომელიცა ჰქრის ან მოსული სჩქაროდ; дувшій (о вѣтрѣ); приспѣвшій; ვეფხ. 854; 980.
**მონაღარე**, ს. ნაღარას მკვრელი, трубачъ.
**მონაღვარი**, ზედ. დაქცეული, пролитый, ვეფხ. 1034.
**მონაღვაწი**, ს. ღვაწლით ნაშოვნი; მონაგარი; трудомъ пріобрѣтенный; пожитки, благопріобрѣтенное; ეს უსტარი ჩემგან არს მონაღვაწი, это письмо написано мною, ვეფხ. 1287.
**მონაღვლე, მონაღუწლე**, ს. მოურნე, попечитель, **მონაღვლეობა**, ს. მოურნეობა, попечительство, попеченіе.
**მონაყარი**, ზედ. აქა იქ დაყრილი, разброшенный, ვეფხ. 1546; ს. ერთს ადგილს მოყრილი რამ, наносъ.
**მონაყვანი**, ზედ. მოყვანილი, приведенный.
**მონაცემი**, ზედ. მოცემული; საჩუქარი, ნიჭი; данный; даръ; -გულისა, даръ сердца, любовь, ვისრ. 47; 73, 78, 91; რუსუდ. 325.
**მონაცვალე**, ს. მაგიერი, кто замѣняетъ кого, ვისრ. 150; ქილ. 492; ვეფხ. 1256; **მონაცვალება** (ვემონაცვალები, -ლე), ზ. თვ. თავს ვანაცვალებ, жертвовать собою за кого, ქილ. 492.
**მონაცრისფერი**, ზედ. მქრქალი, сѣрый цвѣтъ.
**მონაძოვრი**, ზედ. ნაძოვარი, потравленный.
**მონაწევი**, ზედ. მოწეული, მოახლებული, близкій.
**მონაწერი**, ზედ. დაწერილი, написанный.
**მონაწთომი**, ზედ. მონაწვეთი, წვეთად ჩამოვარდნილი, წვეთივით დაღვრილი, ნაწვეთი, падающая капля, ვეფხ. 1133. [601.
**მონაწითარე**, ზედ. მოწითლო, красноватый, ქილ.
**მონაწილე**, ს. წილის მქონებელი, соучастникъ въ доли, **მონაწილეობა**, ს. წილის მქონებლობა, соучастіе; участіе; მონაწილეობის მიღება, принять участіе, (ვჳ), ზ. უ. იგივე მონაწილეობის მიღება, соучаствовать.
**მონაწური**, ზედ. გაწურვილი; მოწმენდილი; выжатый; утертый; -ცრემლი, утертыя слезы, ვეფხ. 586; მონაწური ოფლი, утертый потъ, ჩონგ. 106.
**მონაწონი, მონაწყინარი**, ს. მეეწყენილი, печальный, унылый; ჩონგ. 106.
**მონაჭერი**, ს. მონაკვეთი, отрѣзокъ.
**მონახაზვი, -ხაზი**, ზედ. მოხაზული, очерченный, მოურავ. 201; **მონახაზობა**, ს. მოხაზულობა, очерченіе, контура, ქილ. 258.
**მონახედი**, ზედ. შეწყნარებული, ვისისამე მზრუნველობას ქვეშე მყოფი, призрѣваемый, ვეფხ. 1365.
**მონახევრე**, ზედ. ნახევარის წილის მქონი, половинщикъ, кто имѣетъ половинную долю въ чемъ либо, **მონახევრეობა**, ს. ნახევარში წილის ქონება, участіе въ половинной долѣ, ერისთ. 2—30; ცდა ზედის მონახევრეა, თამარ. ზაკ. 147.
**მონახერხი**, ს. მოხერხილი ნაჭერი, кусокъ отпиленный.
**მონახვა** (ვჳ), ზ. მ. მოვსძებნი, მოვიძიებ, искать, ვეფხ. 115, 127, 504; (ვინახავ, -ხე), ზ. მ. მოვიხილავ, დავინახავ, თვალს მოვჰკრავ; გამოვიძიებ, გამოვიკვლევ; увидать; осмотрѣть; изыскать, изслѣдовать; ქილ. 579; რუსუდ. 472; სიბრ. 158; დარეჯ. 134; რაცა ჩემგან მოგინახავს იმას იქმოდი, ты видѣлъ какъ я поступалъ, такъ и ты поступай; ვისრ. 205; **მონახული**, მიმ. გამოკვლეული; მოხილული, изслѣдованный; видѣнный, რუსუდ. 888, -ბატონი, опытный господинъ, 2 ქართლ. 518, რუსუდ. 225; მონახული კაცი, человѣкъ предупредительный, умный, опытный, ვისრ. 12; სამ. ვახტ. 3; **მონახულობა**, ს. სიმკაცრე; გამოცდილობა; осторожность; опытность, ქილ. 543, **მონახვება** (ვა), ზ. მ. დავანახვებ, показать, **მონახვინება** (ვა), ზ. სხმ. მოვაძებნინებ, заставить искать.
**მონახვედრები**, ს. ნახვედრი, წილად ნარგები, доставшійся на долю; ალბ. 65.
**მონახიწვა** (მოვნახიწავ, -წე), ზ. მ. ხიწვს გავირჭობ, занозить, **მონახიწი**, მიმ. ხიწვ შერჭობული, заноженный, ქილ. 512.
**მონახსენები, მონახსენი**, ზედ. ან ს. მოხსენებული, წარდგენილი საქმე, доложенный; докладъ; ვეფხ. 425; დარეჯ. 117; ქილ. 339, 512.
**მონახჭვა** (მოვნახჭავ, -ჭე), ზ. მ. მოვჰხატავ, ნახჭს გავაკეთებ, обрисовывать, **მონახჭული**, მიმ. обрисованный, ქილ. 202.
**მონგრევა** (ვა), ზ. მ. მოვაქცევ შენობას, отломать, ქილ. 300.
**მონდვნა** (მოვინდვნი, -ვენ), ზ. მიჩ. მოვინდობ, მოვიბირებ, увлечь кого на свою сторону, (ვანდვნი, -ვენ), ზ. მ. მოვანდობ, довѣрить, 2 ქართლ. 476, ნ. მონდობა.
**მონდობა**, სხ. довѣріе, (ვანდობ, -დე), ზ. მ. ვარწმუნებ, დავაშთენ ვისისამე ამარად, ввѣрять, довѣрять, поручать, დაბად. 44—31; ვისრ. 200; მომანდე, довѣрь, поручи мнѣ, 1 ქართლ. 204; (მოვინდობ, -დე), ზ. მიჩ. მოვიბირებ, მოვიზიდავ, привлечь на свою сторону, 1 ქართლ. 395; სიბრ. 137; გორგ. 61; (მოვენდობი, -დე), ზ. თვ. დავენდობი, ვერწმუნები, довѣриться, положиться на кого, 2 ქართლ. 468; მომინდვია, я ввѣряю вамъ, მომენდობის, пологается на тебя, ვეფხ. 1075; 1 ქართ. 58; **მონდობილი**, მიმ. положившійся на кого; ввѣренный, ალბ. 23; გუჯ. 1; **მონდობილობა**, ს. довѣріе.
**მონდომა, მონდომება**, სხ. желаніе, (ვანდომებ, -მე), ზ. მ. მოვაწადებ, სურვილზედ მოვიყვან, заставить пожелать, გორგ. 255; (მოვინდომებ, -მე), ზ. მ. მოვიწადინებ, მოვინებებ, მოვისურვებ; захотѣть, пожелать, ვისრ. 16; სამ. ვახტ. 191; დავრ. 142; (მომინდება, მოგინდება, მოუნდება;

**მუყურო**, ს. ბადის სალონე ფსკერი, кошель у невода.
**მურა**, ზედ. ინგუშა, შავ-წითელი, темнобурый цвѣтъ, მურა ცხენი, бурая лошадь, ნ. რუხა.
**მურაბა** (არაბ.), ს. ნარაჯი, варенье.
**მურავაჟიანი**, ნ. მურვაჟიანი; **მუხაჟი**, ნ. კვრინჩხი.
**მურაკი**, ს. დუღილით შესქელებული მჟავე შესანახავად, морсъ, изъ кислыхъ ягодъ.
**მურასა** (არაბ.), ს. მოოჭვილი, осыпанный драгоцѣнными каменьями, მურასა ხმალი, сабля, усыпанная драгоцѣнными каменьями; მურასა პური, бѣлый, чистый хлѣбъ; დასტ. 97, 173.
**მურახაზი** (არაბ.), ს. განტევება, გასტუმრება, отпускъ, увольненіе, ბიანკ. ლ. 2 ქართლ. ცხოვრ. 393.
**მურდარი**, ბეჭდის მცველი, хранитель печати, დასტ.
**მურდასანგი** (სპარს.) ს. ყვითელი სურინჯი, глетъ, литаргирій, колчеданъ, свинцовая окись; ბიანკის ლ; ქიმ. 58; პ. ფ. ლ.
**მურდახილი**, ნ. მუდახილი.
**მურეშა**, ს. მრეში, შავ-წითელი ფური, бурая корова.
**მურვა** (ვჰ), ზ. მ. მურით შევსვრი, მურს დავადებ, გავჰმურავ, покрывать, чернить сажею, გულსა ჰმურა, ე. ი. გული მწუხარების მურით მოიცვა, ვეფხ. 323; у него сердце надорвалось отъ грусти.
**მურვა** (ვჰმურავ, -რე), ზ. მ. შევჰმურავ მიცვალებულის გვამს, бальзамировать, (ნ. მური).
**მურვაჟიანი ღვინო** (არაბ.) ზედ. წმინდა აურეველი ღვინო, чистое вино безъ примѣси, ვისრ. 123, 130; ჩემს დედანში მურავაყიანი ჰსწერია.
**მური**, ს. ჭვარტლი, კვამლის ფარილი, сажа, ვეფხ. 153; მილამებდა გულსა მური, копоть, т. е. скорбь засѣвшая въ сердце моемъ печалило меня, ვეფხ. 586; მარგ. 2—113.
**მური** (ბერძნ.), ს. ზმირინი, სუნნელთ ხეთ ნაწვეთი, смирна, пахучая древесная смола, გამოსლ. 30—23; მაც. 2—11; ფსალ. 44—9; პ. ფ. ლ.
**მურია**, ს. პაწარა შავი ძაღლი, жучка, черная собачка. [канный.
**მურიანი**, ზედ. მურით შესვრილი, въ сажѣ запач-
**მურკი**, ს. კომბოსტოს ძირთ ხვიწი, თალგამი, кочанъ, стебель у капусты.
**მურკლი**, ს. ანაცერი, რიოში, высѣвки, ისე ზირაქ. 27—4; комокъ, სამ. სომხ. 67.
**მურკნა** (ვჰმურკნი, -ნე), ზ. მ. გავრეცხ; გავათეთრებ; мыть, стирать; бѣлить; ისაი. 7—3.
**მურმური**, სზ. ропотъ; **მურმურება**, ვჰ, ზ. უ. ვდრტვინავ, ვჰბუზღუნებ, брюзжать, ворчать.
**მურობა**, ს. მჭვარტლის მოკიდებულობა, копоть, ვეფხ. 990.
**მურტალი**, ზედ. უწმინდური, წარეული, поганый, нечистый, მურტალი ჭურჭელი, нечистая посуда, **მურტლიანი**, ზედ. поганый, -ხელები, нечистыя руки, **მურტლება** (ვა), ზ. მ. უწმინდურ ვჰყოფ, поганить, осквернять; **მურტლიანება** (ვა), ნ. ვამურტლებ; (ვჰმურტლიანდები, поганиться.

**მურტი**, ს. მვირსინი მცენ. мирта (дерево), ისაი. 55—13; ბუნ. ლ., брусница, ნ. ჩ. ლ. მიწის მახველა, калина.
**მურყანი, მურყნის ხე**, ს. თხმელა, ольха, **მურყნარი**, ს. მურყნის ტყე, лѣсъ ольховый.
**მურწა**, ს. თევზია, усачъ (рыба); снятокъ.
**მურწასმული**, ზედ. მურით შესვრილი, запачканный въ сажѣ, ერისთ. 187.
**მუსადია**, ს. ბიძის ცოლი, ბიცოლა, тетка, жена дяди.
**მუსაიბობა, მუსიფობა**, ს. ლაპარაკში გართვა, бесѣда, რუსუდ. 657; (ვჰმუსაიბობ, -ბე; -საიფობ, -ვე), ზ. უ. გავერთვი ლაპარაკში, бесѣдовать, გორგ. 55; ყარამ. 349; ჩონგ. 131.
**მუსაფი** (არაბ.), ს. მაჰმადიანთ რჯულის წიგნი, ყორანი, коранъ, ვეფხ. 349, 525, 1160; 2 ქართლ. 534, **მუსაიფი**, ს. собесѣдникъ, **მუსაიფობა**, მასლაათი, გართვა ლაპარაკში, бесѣда.
**მუსალიმი**, ს. მაჰმადიანი, магометанинъ.
**მუსთაზადი**, ს. შაირი თოთხმეტ მარცვლოვანი და ხუთ ტაეპოვანი.
**მუსეიბი** (არაბ.), ს. ხმის გამცემი, მეგობარი, собесѣдникъ, сотоварищъ; ქილ. 232.
**მუსიკა**, ნ. მუზიკა; დან. 3—7; **მუსიკობა**, ს. музыка, (ვჰმუსიკობ), ზ. უ. მოვსთქვამ ლექსებით შაირთა: пѣть стихи, ვეფხ. 25; 1 ქართლ. 336, მუზიკებრითა, съ музыкою, დაბად. 31—27; **მუსიკება** (ვემუსიკები, -კე), ზ. თვ. наигрывать пѣсню, ყარამ. 94.
**მუსკული**, ს. შესაძარღვი, თაგვნი, კუთი, мускулы, მარგ. 2—6.
**მუსმარი**, ს. ლურსმანი, სამსჭვალი, гвоздь.
**მუსრვა** (ვჰმუსრავ, -რე), ზ. მ. დამტვრევა, დაფშვნეტა, бить, ломать, дробить, раздроблять, сокрушать, (ვიმუსრები), ზ. ვ. დავიმტვრევი, ломаться, сокрушаться.
**მუსრი**, ს. ნამუსრი, ნალეწი, дребезги; обломки, мусоръ; ბუნ. კ. 239; **მუსრს ავლებს**, ნ. ვლება.
**მუსტაფი** (არაბ.), ს. პირობის წერილის დამამტკიცებელი ბეჭდით, чиновникъ, прикладывающій печать на договоры, обязательства, დასტ. 86.
**მუსტაზადი**, ს. თორმეტ-მარცვლოვანი შაირი, რომელსაც ტაეპში აქვს ხუთი ლექსი.
**მუსულმანი** (არაბ.), ს. მაჰმადიანი, мусульманинъ, **მუსურმანობა**, ს. მაჰმადიანობა, магометанство, ვისრ. 1.
**მუსურმანი**, ს. мусульманинъ, ჩახრ. 73.
**მუსუსი**, ზედ. მსუნაგი, ხარბი, მეტად მნდომი, жадный, ненасытный; лакомый, -ქალებისა, волокита.
**მუტრიბი** (არაბ.), ს. ქალი მეჩანგე, მგოსანი, пѣвица, арфистка, ვეფხ. 366.
**მუტრუკი**, ს. ვირის კვიცი, ჩოჩორი; осленокъ.
**მუფარახი** (არაბ.), ს. იაგუნდის მაჯუნი, ხევდის მომაქარვებელი, лекарственная кашка, придающая веселость, ვეფხ. 108, 888.
**მუქარა** (არაბ.), ს. ქადილი, ზავთი, რისხი, угроза, 2 ქართლ. 400, 548; მუქარა ჰსთხოვა, ე. ი. გამოითხოვა ხმალში, вызвалъ на поединокъ, და-

რეჯ. 120; ალბ. 127; მუქარა გითხოვნია, ты вызвалъ меня на поединокъ, დარეჯ. 2—43; **მუქარა** (ვემუქრი, ვემუქარე ან ვემუქრები), ზ. უ. ვექადი, ვემუქრები, угрожать, მემუქრები, ты грозишь мнѣ, ალექ. 200.

**მუქაზარი** (არაბ.), ს. დანახევი, დახეული ადგილი, мѣсто разщелины, ვისრ. 105; ბიანკ. ლ.

**მუქაფა** (არაბ.), ს. ნუქაფა, სამაგიერო; საჯილდაო, მისაგებელი, სანაცვლო; возмездіе, вознагражденіе; მუქაფად, ზზ. სანაცვლოდ, взамѣнъ, ვეფხ. 1183, 1194; რუსუდ. 543; (ვუმუქფებ, -ქფე), ზ. მ. სიყვარულის ნაცვლად სიყვარულს მივსცემ, платить любовью за любовь, ვისრ. 51.

**მუქთახორი**, ს. მუქთად მჭამელი, дармоѣдъ.

**მუქთი** (სპარ.), ზედ. ექთი, მაჯნა, მედადი, უფასური, მულარალი, даровой, იმას ხულ მუქთი აქვს, у него все даровое, **მუქთად**, ზზ. უფასოდ, даромъ.

**მუქი**, ზედ. თახლი, მოჭირებული ფერი, темный цвѣтъ, მუქი წითელი, темнокрасный, მუქი ლურჯი, темносиній.

**მუქმეკინება** (ემუქმეკბიან), ზ. თვ. угрожать, ჩახრ. 5.

**მუქრობა**, угроза; (ვემუქრები), угрожать.

**მუქფება** (მიმუქფებ, -ფე), ზ. მ. ნაცვალს მიგებ, ты платишь мнѣ въ замѣнъ, რუსუდ. 67; მემუქფება, ე. ი. მემართლება, онъ имѣетъ право на эго.

**მუღაბანი**, ს. სამუღაბნო, სანანური, შესაბრალი, სათანალრო, მაგალ. ახეთი მუღაბანი (სიბრალული) შემსვლია გულსა, сожалѣніе, жалость, რუსუდ. 42, 942; წათა ცხ. 538, მარკ. 2—176 2—23; **მუღაბნება** (მემუღაბნება, -ბნა), ზ. თვ. მებრალება, მეწუხება, жалко мнѣ, რუსუდ. 942.

**მუღარზარი**, ს. ინდოური მურასა, გულქანდი, позолота, ციმ. 99, 173; დარეჯ 61.

**მუღარალი, მუღარარი**, ზედ. მუქთი, даровой, დასც. 156; ნ. ჩ. ლ. ნახე მუქთი.

**მუღლი ჴაზრახი**, ს. გომფისი, камедь, бделій (смола), პ. ფ. ლ.

**მუღნი** (არაბ.), ს. ბარბითი, ებანი, ან ქნარი, родъ арфы или лютни, რუსუდ. 551; гусли, 1 მეფე. 10—5.

**მუღრაობა**, ნ. ბუღრაობა; **მუღრობა**, ს. ქადება, угроза, (ვჰმუღრობ), ზ. უ. ვჰბღლვინავ, ვღრინავ (ლომთათვის), рыкать, **მუღრობა**, ს. სამღვთო წერილში; კურნება, ლხენა, исцѣленіе, იერემ. 48—2.

**მუღრი**, ს. ნაღარა, труба музыкальная, გორგ. 112.

**მუყა**, ნ. ოჩხარი, საბ. ლ.

**მუყაითი** (არაბ.), ს. ბეჯითი, მოცადინე, მომჭირნე, прилежный старательный, მუყაითად იყავი, смотри въ оба, **მუყაითობა**, ს. ბეჯითობა, ცდა, стараніе, прилежаніе.

**მუყაიში**, ს. სხეპლა, ნახე ოქრომკედი, бить золотая или серебрянная, ციმ. 62.

**მუყაო** (არაბ.), ს. ხქელი ქაღალდი, папка, картузъ.

**მუყი**, მეგრ. მაყვალი, ежевика.

**მუყლი აზრაკი**, ს. გომიზი გამხსნელი, смола, текущая изъ аравійской пальмы, ბუნ. ლ.

**მუყრი**, ს. მაჰმადიანთ მოლა, რომელიც მეჩითში აზანს დაიძახებს; ვეფხ. 347; მარკ. 2—111; мулла, съ высоты минарета, созывающій правовѣрныхъ на молитву.

**მუშა, მუშაკი** (არაბ.), ს. მრეწავი, მოსაქმე, მიწის მომქმედი, работникъ, ავი მუშა კვირა ძალ ზედ, худой работникъ на канунѣ воскресенья, т. е. тотъ, который не знаетъ ничему времени, ფილიპ. 3—2.

**მუშა**, ს. ძნის შესაკრავი ჩხირი, прутъ для связыванія сноповъ.

**მუშაბალი**, ს. ნალი, სათხეპელი, სართხმელი, ძელი კედელში დაცანებული სიმაგრისათს, брусъ, вложенный въ каменную стѣну для крѣпости, რუსუდ. 121.

**მუშავაზი**, ს. ამბრის ფერი, темный цвѣтъ, საბ. ლ.

**მუშავაზი** (არაბ.), ს. რიდე, თავზედ მოსახვევი თათრებისა, тюрбанъ, ვისრ. 32; ბიანკ. ლ.

**მუშავება** (ვა), ზ. მ. ვასაქმებ, заставить работать, дѣйствовать, (მუშავებინება (ვა), იგივე; ხარი ქირით ემუშავებინათ, воловъ отдали въ работы (по найму).

**მუშავობა, მუშაობა, მუშაკობა**, ს. работа, (ვჰმუშავობ, ვიმუშავებ), ზ. მ. ვხელსაქმობ, ვსაქმობ, ვაკეთებ; შევიმუშავებ მიწას; работать, трудиться, ვეფხ. 18; обработывать землю, ჰაერი მუშაობს, провѣтривается, освѣжается воздухомъ зданіе; ბუნ. კ. 198; მუშაობს საათი, часы идутъ, წისქვილი მუშაობს, мельница дѣйствуетъ, მრავალმა სისხლმა იმუშავა, много крови истекло.

**მუშაითი** (არაბ.), ს. ჯამბაზი, მიმმოსი, საბელზედ მოთამაშე, акробатъ, ვეფხ. 119; მუშაითობა (ვჰ), ზ. უ. თოკზედ ვჰთამაშობ; ходить по канату.

**მუშაკაცი**, ს. работникъ.

**მუშამბა** (არაბ.), ს. ლიფი, ხანთელში ანუ ფისში გავლებული სამოსელი, რომ წყალი არ შეუვიდეს, вощанка, клеенка.

**მუშამ ბალახი**, ს. ქვაზედ მოჭრილი სახეები, фигуры, высѣченныя на камнѣ, რუსუდ. 361.

**მუშამი**, ს. ველი, ხაშმი, ბარი, მეცად ცხელი ადგილი, степь знойная, пустыня.

**მუშაობა**, ნ. მუშავობა, -ზვარისა, обработка виноградника; დასც. 6; -იარისა, гноеніе раны.

**მუშთარი** (არაბ.), ს. ზევსი (ცთომილი ვარსკვლავი), зевсъ (планета); ვეფხ. 953.

**მუშკ-ამბრი**, ს. мускусъ и амбръ, რუსუდ. 347.

**მუშკი** (არაბ.), ს. აფრიკული ნადირი თხის გვარი, საზარდული მისია მუშკი, ვითარცა თახვისა და თვითცა ხუნნელია, შაჲთ. 58; (кабарга и струя онаго, мускусъ), პ. ფ. ლ.

**მუშობა**, рабство, მგოს. 34.

**მუშრიბი** (არაბ.), ს. მწერალი, ანგარიშის დამჭერი, бухгалтеръ, დასც. 79, 84.

**მუშთარი** (არაბ.), ს. შეჩვეული მხყიდველი სავაჭროთა ერთის პაცრონისაგან, покупатель.

**მუშტეიდი** ს. 2 ქართლ. 535.

**მუშტი** (სპარს.), ს. ხუთივე თითი მოკუმშვილი, кулакъ, მუშტით ცემა, бить кулакомъ, მუშტის კვრა, дать кому толчекъ кулакомъ, მუშტითცემა, მუშტის კრივი, кулачный бой, მუშტუკუნი, ს. მუშტის შემოკვრა, толчекъ, ударъ кулака.

**მუშური**, ზედ. სამუშო, рабочій, მუშების სიმღერა, пѣснь рабочихъ, ჩონგ. 106.

**მუჩაგრა**, ს. პირი, პირობა, ფიცი, слово, клятва, обѣщаніе, რუსუდ. 835, 836.

**მუჩერი**, ს. ღვინის ქარავანი, обозъ, караванъ съ винами, **მუჩირობა**, ს. ცკბილის მოშოვება სთველში, ვითარცა კალმასობა პურისა კალოზედ, въ пользу монастырей: выпрашиваніе вина во время давленія; (ვჰმუჩირობ, -რე), ზ. მ. ვითხოვ ღვინოს, выпрашивать вино.

**მუცელა**, **მუცელ-გეთილა**, ს. საცალი, მუცელში საქმობა, поносъ, мыть, разслабленіе желудка, ნ. ჩ. ლ; ზუნ. კ. 228.

**მუცელი**, ს. შინაგანი შენობა ცხოველთა დასაცვენელი ფაშვისა, წელებისა, კუჭისა და სხვათა, желудокъ, брюхо; внутренность; чрево, утроба; беременность; მუცელში გახსნა, -ყვანა, поносъ, მუცლის სენი, кровавый поносъ, მუცლის ჭრა, -გვრემა, рѣзь въ желудкѣ; მუცლის შენობა, устройство желудка, **პაცარა მუცელი**, паховина, **მუცლისქონი**, მუცლის მფარველი ქონი, сальникъ, მუცლის ტკივილი, -სალმობა, боль въ животѣ, დედაკაცს მუცელი წაუხდა ან მოსწყდა, женщина выкинула, სამ. ვახტ. 51; **მუცლისჭია**, глиста, **მუცლიანი**, ზედ. чревастый, выпуклый; беременная; მუცლიანი ზუთხი, непотрошенный осетръ, **მუცელ-გეთილა**, ნ. **მუცელა**; **მუცელ-მოგვი**, ს მუცლით მოლაპარაკე. чревовѣщатель, მუცელ ქმნული, ზედ. ორსული, დაორსულებული, беременная, **მუცელ ქმნულობა**, ს. ორსულობა, беременность, იერემ. 31—8; **მუცელ-უმაგობა**, ს. გაუმაძღრობა, ненасытность, **მუცლად-ღება**, ს. დაორსულება, зачатіе, беременность, ლუკ. 1—31; (მუცლად ვიღებ, -ღე), ზ. მ. დავორსულდები, забеременѣть, забрюхатѣть, зачать, გამოცხ. 12—2; **მუცლად მღებელი**, ზედ. беременная, დაბად. 4—16; მარკ. 1—16; მუცლად ვიღებ, ზ. მ. ფიქრში შემივა, ფიქრად ვიქონიებ, задумать, მარკ. 1—5; ან დავორსულდები, забеременѣть; **მუცლით მეზღაპრე**, ს. გრძნეული, მკითხავი, ან მუცლით გამო მიმგები სამისნოთა პასუხთა, чревовѣщатель, **მუცლით მოუბარი**, ნ. ზეით მუცლით მეზღაპრე.

**მუწუკი**, ს. ბმო, მსხმო, ბუზუკი, чирей, вередъ, მუწუკის ძირი, стержень чирья; მუწუკის პირი, прорывъ у раны; მუწუკის თავი, отверзтіе раны, მუწუკის გამორწყვა, разгноиться, **მუწუკიანი**, **მუწუკებიანი**, ზედ. ბმოიანი, вередливый.

**მუჭა**, **მუჭი**, ს. ხელის თითნი მაგრად შეკუმშვილი, უკეთუ ეჭიროს რამე ეწოდების ბლუჯი, პეშვი და მჭელი; უკეთუ კაცსა ჰსცეს მუჭითა ცერით კერძო მას ჰქვიან **მუშტი**, **მუშტკუნი**; ნეკით კერძო შემოკვრასა, **მჯილი**; ცერით შუა დატანებით შემოკვრასა **ბლიკვი**; თითებით სახსართა გოჯებითა წაკვრასა **ქინცი და ქურდნვა**; იდაყვით უკუკრვასა **მუჯლუგუნი**; горсть; полтора вершка мѣра; ყარამ. 147; ერთი მუჭა ფქვილი, горсть муки, ერთი მუჭა სისხლი, горсть крови, მუჭად, горстью, კაცია 36, **მუჭვა** (ვჰმუჭავ, -ჭე), ზ. მ. брать горстью; сжать въ кулакъ.

**მუჭეჭი**, ნ. მეჭეჭი.

**მუხა**, ს. კრკოს ხე, მეგრ. ჭყონი, дубъ, ზუნ. ლ; პ. ფ. ლ; ერის. ლ; მუხის ტევრი, дубовый лѣсъ, მუხის კრკო, желудь, **მუხა ნეზვი**, дубовка (дыня); **მუხა პრობკისა**, дубъ пробковый.

**მუხამბაზი** (სპარს.), ს. შაირი, რომელსაც აქვს ათი მარცვალი, და ცხრა მუხლი; муганбази, стихъ, имѣющій 10 слоговъ и въ куплетѣ 9 стиховъ.

**მუხანათი**, ს. მოღალატე, измѣнникъ, **მუხანათობა**, ს. измѣна, (ვჰმუხანათობ, -თე), ზ. მ. ვღალატობ, измѣнять, 2 ქართლ. 519; 542; (მიმუხანათეს), измѣнили мнѣ; გორგ. 288.

**მუხთალი**, ს. მოღალატე, измѣнникъ, **მუხთლობა**, ს. ღალატი, измѣна, ვეფხ. 336, 420, (ვუმუხთლებ, -ლე), ზ. მ. ვუღალატებ, измѣнять кому, ვეფხ. 459, ვისრ. 4—17; **მუხთლური**, ზედ. измѣннический.

**მუხლი**, ს. ფეხის წვივისა და თეძოს შუა სადრეკის სახსრის თავი; колено, მუხლზე დგომა, стоять на коленяхъ, მუხლი წერილისა, параграфъ, стихъ напр. въ Св. писаніи; пунктъ, მუხლი მცენარისა, колѣно у растенія, ზუნ. კარი 11; მუხლის თავი, колѣнная чашка, ნახე ტაბუხის თავი; **მუხლიანი**, მუხლედი, ზედ. колѣнчатый, ოთხ **მუხლედი** ლექსი, стихотвореніе, состоящее изъ четырехстишій; მუხლის დადგმა (დავიდგამ, -გი), ზ. უ. стать на колѣни, მუხლთ მოდრეკა, ს. колѣнопреклоненіе, მუხლ მოდრეკილი, колѣнопреклонный, მუხლთ მოყრა (მოვიყრი, -ყარე), ზ. უ. класть поклоны, преклонять колѣна, ვეფხ. 59, მუხლდგომით, колѣнопреклоненіемъ.

**მუხლუხა**, მცენ. ფაზრის ბალახი, роговикъ, ლათინ. cerastium; **მუხლუხი**, ს. червь листоѣдъ.

**მუხლუხი**, ნ. მუხუნძელა.

**მუხნარი**, **მუხოვანი**, ს. მუხის ტყე, дубрава, дубнякъ.

**მუხრუჭი**, ს. ცხენთ ცხვირის მოსაგრეხი, მაგრა დასაჭერად დაჭელის დროს; намордникъ, оброть, нарыльникъ, надѣваемый лошадямъ на морду; кандалы, тиски; მუხრუჭის მოჭერა, скрутить нарыльникомъ; держать кого въ ежовыхъ рукахъ; მუხრუჭში ყოფნა, быть въ тискахъ.

**მუხტი**, ს. ვაზნა, თოფის წამლის მასრა, патронъ, зарядъ.

**მუხუდო**, ს. ერევანდი, ერევინდე; горохъ нѣмецкій, ერის. ლ. გარეული მუხუდო, чернуха, дикій горохъ; ახალი მუხუდოს პარკები და ღეროები კონად შეკრული, руно, пучокъ гороху со стеблями.

**მუხუნძელა**, ს. ქია ფოთლის მჭამელი, червь, листоѣдъ.

**მუხური**, ს. ჩამოსხმული თოქმა ან ღილი, отлитая металлическая пуговица, ჩუბ. ნ. ლ.

**მუჯა**, ს. მლაშე მიწა, ნადირთ სალოკავი, солончакъ ზუნ. ლ.

**მუჯაალი** (არაბ.), ს. ვადის მიცემა წერილით, отсрочка.

**მუჯამარი** (არაბ.), ს. საცეცხლური, სუნნელთ დასაკ-

მეველი, курильница, ვეფხ. 327; რუსუდ. 168.
**მუჯამფარი, მუჯაფარი**, იგივე მუჯამარი, რუსუდ. 514, 768.
**მუჯირი**, ს. ხვარბალთ მნე, смотритель хлѣбныхъ магазиновъ, коммиссаръ, დასტ. 26, **მუჯირობა**, ს. ხვარბლის მოკრეფა გლეხთაგან და შენახვა, собиранiе хлѣба съ крестьянъ, გუჯ. 31.
**მუჯლუგუნი**, ს. იდაყვით უკუკრვა, იდაყვით ცემა, толчекъ, ударъ локтемъ, ნ. მუჭი.
**მფარველი**, ს. შემწე, მეოხი, მეპატრონე, покровитель, защитникъ, ფსალმ. 30—2, 3; 58—10; 70—6; მფარველი მუცლისა, сальникъ; **მფარველობა**, სს. покровительство, (ვჰმფარველობ, -ლე), დავიფარავ. ვუპატრონებ, покровительствовать.
**მფარცხველი**, ს. დამფარცხველი მიწისა, боронильщикъ.
**მფახველი თვალისა**, ს. თვალის მხუჭავი, кто жмуритъ глаза, ვეფხ. 1174.
**მფენელი, მფენი**, ს. მომფენი მაგალ. სინათლისა, разстилатель, ქილ. 31, შავთ. 100.
**მფერებელი, მფერები**, ს. მიმფერებელი, угодитель.
**მფლობელი, მფლობი**, ს. მებატონე, მეპატრონე, პატრონი, владѣтель, обладатель, ვეფხ. 43; 114; შავთ. 4, **მფლობელობა**, ს. ბატონობა, პატრონობა, владычество, господство, მროვ. 71.
**მფოფინარე**, ზედ. ჩქარად მდუღარე, кипящiй ключемъ, მარტ. 2, 175; 190; -წყალი, волнующаяся рѣка, **მფოფინარება**, ს. დუღლი, кипѣнiе ключемъ, -სახმილისა, пламя, მარტ. 2—45.
**მფრდელი**, ს. გამსყიდველი, продавецъ, 23—3.
**მფრთოვანი**, ზედ. ფრთებით შემოსილი, пернатый.
**მფრინავი, მფრინვალი, მფრენელი**, ზედ ვინც ფრინავს, летающiй, ისაი. 31—5.
**მფრინველი**, ს. ფრთებიანი ცხოველი, птица, დაბად. 1—20; ფსალ. 8—8; 78—2; შინაურნი მფრინველნი, дворовыя птицы, მფრინველთ ბუდე, птичье гнѣздо, მგალობელნი მფრინველნი, птицы пѣвчiя, მფრინველთ ნადირობა, птицеловство.
**მფქვეველი**, ს. წისქვილის ქვა, жерновъ, რიცხ. 11—8.
**მფხონი** (ბერძნ.), ს. ამფხონი, сотоварищъ, артельщикъ, **მფხონობა**, ს. ამფხონობა, сотоварищество.
**მფუვანი**, ნ. ფუნთუში.
**მფუცავი**, ს. დამფიცველი, присягающiй, ისაი. 10—18; 1 ქართლ. 320; 2 ქართლ. 146.
**მფქველი**, ს. მეწისქვილე, мельникъ.
**მფშველი, მფშვინველი**, ზედ. სუნნოვანი, пахучiй, благовонный.
**მფშვინავი**, ს. ფშვინვის მქონი; სულდგმული; кто сопитъ, сопунъ; дышущiй.
**მქადაგებელი**, ს. ქადაგების მთქმელი, მქადაგი, проповѣдникъ, ჩონგ. 15.
**მქავანა**, ნ. ქერქი, ბუნ. ლ. [ელქიმი.
**მქავანი**, ზედ. მეფხანოვანი, ქეციანი, лишавый, ნ.
**მქანდაკებელი**, ს. სახეთ ჩამომსხმელი ან მთლელი, ваятель, скульпторъ.

**მქარვებელი**, ზედ. სევდის გადამყრელი, разсѣивающiй (скорбь), ვისრ. 51.
**მქებარე**, ზედ. მაქებელი, кто хвалитъ.
**მქენებელი**, ს. მოაჯე, მთხოვნელი, მვედრებელი, просящiй, ვეფხ. 652, 1513.
**მქირდველი, მქირდუნელი, მქირდავი**, ს. მკიცხავი, მასხარად ამგდები, насмѣшникъ, ჩონგ. 151; **მქირდავობა**, ს. ქირდვა, насмѣшка.
**მქისე**, ზედ. დამშხალული, დაბზარული, გინა ხორკლიანი, ვითარცა მუხის ქერქი; ველური, უგლიმი, უზდელი, გაქსუვებული, აურზაური; рыхлый; дебелый, шероховатый; дикiй, одичалый; грубый; -ჭკუვითა, глуповатый; ქვეყანა მქისე, ვეფხ. 182; ე. ი. ადგილი უდაბური, მოუშენებელი, дикая страна, მქისე საუბარი, ე. ი. აურზაური ლაპარაკი, მკვახე სიტყვა, грубое слово, ვეფხ. 381. 689, 979; **მქისობა**, ს. დამშხალულობა, ხორკლიანობა; გაქსუვებულობა, უზდელობა; рыхлость; шероховатость; дикость; грубость; (ვჰმქისდები, -დი), ზ. თვდ. рыхлѣть; грубѣть.
**მქნარი**, ზედ. ჩქერით მდინარე, бьющiй источникъ, ისაი. 32—2; 30—28; ჩახრუხ. 24; **მქნარება**, ს. მდინარეთა და ნაკადულთა ჩქერით დინება, быть ключемъ.
**მქნელი**, ზედ. მომქმედი, дѣлатель, სომხ. სამ. 203,
**მქონებელი, მქონი**, ზედ. მპყრობელი, პატრონი, владѣющiй, имѣющiй; **მქონებლობა**, ს. პყრობა, პატრონობა, владѣнiе, имѣнiе, 1 ქართლ. 308.
**მქონიერი**, ს. გაკეთებული კაცი, зажиточный, სომხ. სამ. 393; **მქონიერობა**, ს. გაკეთებულობა, პოვნიერობა, зажиточность, სამ. სომხ. 335; ქილ. 458.
**მქსოველი**, ს. ფეიქარი, ткачъ.
**მქრალი, მქრქალი**, ზედ. თალხი; ფერ-გადასული; არა საჩინო, უფერული, темный, блѣдный: неясный; полинялый; ქიმ. 35, მქრქალი წერილი, неясное письмо.
**მქუხარე**, ზედ. დამქუხველი, гремящiй.
**მქშინვარე**, ზედ. მფშვინვარე, кто сопитъ, რუსუდ. 59.
**მქცევი**, მაგალ. უწესოდ, ზედ. безпутный.
**მღავანი**, ზედ. მჩხავანი, მყვირალი, крикливый.
**მღამიობი**, ს. ღამურა, მაჩქათელა, нетопырь, летучая мышь, ისაი. 2—20; ლევიტ. 11—19; 4—16; 2 სჯული 14—16.
**მღაღადებელი**, ზედ. მაღლა მთქმელი, возвѣщающiй, მატ. 3—3.
**მღებავი, მღებარი**, ს. სამღებროს მქონე; ღებვის მომქმედი, красильщикъ.
**მღელვარე**, ზედ. волнующiйся, -საწუთო, суетный мiръ, **მღელვარება**, ს. волненiе, бунтъ; буря, მღელვარება მზის სინათლისა, блескъ солнечныхъ лучей, ვეფხ. 1222; ტიმ. 9; (ვჰმღელვარებ, -რე), ზ. უ. ვჰღელავ, волноваться, ტიმ. 9, 6, ღელვა.
**მღერა**, სს. пѣнiе; игра; насмѣшка; ვეფხ. 11; ბედითი მღერა, злая насмѣшка, მღერა ნარდისა, игра въ шашки, დარეჯ. 2—67, 68; ვეფხ. 82; რუსუდ. 412; მღერება, ნ. ამომღერება; (ვიმღერ, -რე), ზ. მ. ვჰგალობ, სიმღერას ვიტყვი; ვჰთამა-

შობ ნარდსა, ჭადრაკსა; пѣть; играть въ шашки и т. п. ვეფხ. 328; ვიმღერ ოროლითა, бросать копье т. е. фехтовать копьемъ, დარეჯ. 22; ვისრ. 5; სამღთო წერილში: იმღერიედ, უნდა იმღერა, игралъ онъ, ისაი. 33—4; (ვიმღერი, ვემღერი), ზ. ვ. მასხარად ვიგდებ, გავჰკიცხავ, დავსცინებ; насмѣхаться, издѣваться, მარკ. 27—29; ანდრ. 20; მღერობ (ვჰმღერობ, -რე), ზ. უ. სიმღერას ვიტყვი, пѣть, **მღერება** (ვამღერებ, -რე), ზ. მ. სიმღერას ვათქმევინებ, ვათამაშებ, заставить пѣть, играть; ვისრ. 3, **მღერალი**, ს. მომღერალი, пѣвецъ, игрокъ.

**მღერი, მღიერი**, ზედ. ძნელი მუნი, ქეციანი; чесоточный, паршивый, шелудивый; ან თვით; მუნი, ქეცი; чесотка, шолуди, короста, паршъ, ლევიტ. 22—22; მღიერობა, паршивость.

**მღვდელი** (ე. ი. მღვთელი, ღვთისაგანი), **მღუდელი**, ს. ხუცესი, მწყემსი სულიერი; священникъ, іерей; მათ. 8—4; 12—4; ზოგჯერმე ქურუმი კერპთა, жрецъ; საქმ. მოც. 14—13; **მღვდელობა**, ს. სამღვდელობი, духовенство; მღვდელობის რიგი, священническій санъ, სომხ. სამ. 288; **მღვდლობა**, სს. священство, (ვმღვდლობ, -ლე), ზ. უ. მღვდლად ვარ, священствовать, священнодѣйствовать; გამოს. 28—1; **მღვდელ-მონაზონი**, ს. მწირველი ბერი, ხუცეს-მონაზონი, іеромонахъ, **მღვდელ-მთავარი**, ს. ეპისკოპოზი, არქიერი, священноначальникъ, архіерей; **მღვდელ-მთავრობა**, სზ. священноначальство; первосвященство; архіерейство; (ვჰმღუდელ მთავრობ, -რე), აღვასრულებ მღვდელ-მთავრობის თანამდებობას, исполнять обязанности священноначальника, ციმ. 130; კავშ. 294; **მღვდელ მოქმედება**, სს. священнодѣйствіе; (ვიმღვდელ-ვჰმოქმედებ, -დე), ზ. უ. ვმღუდლობ, священнодѣйствовать.

**მღვთაება**, ნ. ღვთაება.

**მღვთივ**, ზზ. ღვთისაგან; отъ Бога, Богомъ, **მღვთივ გვირგვინოსანი**, Богомъ вѣнчанный, ნ. ღვთივ.

**მღვივანი**, ზედ. ფიცხი, пылкій, საბ. ლ.

**მღვიმე**, ს. კლდის ხარო ან ქვაბი; საპყრობილე; пещера; темница; ფსალ. 27—1; 54—22; 87—4, 5; დაბად. 40—16; 37—18; **მღვიმელი**, ს. მემღვიმე, მღვიმეში დაყუდებული, пещерникъ, შიო მღვიმელი, Шіо пещерникъ.

**მღვიძარე**, ზედ. ფხიზელი, бдительный, бодрый; მღვიძარე თვალი, ქილ. 324, недремлющій глазъ, მარკ. 13—34; ანდრ. 87; 2 კორ. 6—6; რუსუდ. 960; დანიელ. 5—11; მარკ. 2—39; გამოცხ. 3—3; **მღვიძარება**, ს. ფხიზლობა, бдѣніе, бдительность, бодрость, (ვჰმღვიძარებ, -რე), ზ. მ. ვჰფხიზლობ, бодрствовать, მათ. 26—40.

**მღვიერი**, ს. ცხელი ნაცარი, горячая зола.

**მღვიძარება**, სს. бодрость, (ვჰ), бодрствовать.

**მღვრევა** (ვამღვრევ, -რიე), ზ. მ. ავრევ, ავამღვრევ, ავაჟანღებ ნოტიოს, мутить воду; (ვიმღვრევი, -რიე), ზ. ვ. ავიმღვრევი, мутиться; თვალები მემღვრევა, у меня мутятся глаза, სისხლი მემღვრეოდა, кровь у меня кипѣла.

**მღვრივე, მღვრიე**, ზედ. ამღვრეული ნოტიო, мутный, -წყალი, мутная вода, -თვალები, мутные глаза.

**მღთაება**, ს. божество, ნ. ღვთაება.

**მღიერი, -რობა**, ნ. მღერი.

**მღილი**, ს. ჩრჩილი, მწერი ბეწვეულთა მჭამელი, моль, მათ. 6—19; იაკობ. 5—2; ლუკ. 12—33: книгоѣдъ, точильщикъ хлѣбный; клещикъ; ერის. ლ.

**მღიმარე; მღიმარი**, ზედ. მოცინარი, улыбающійся, **მღიმარება, -მრობა**, ს. მოცინარობა; улыбка.

**მღირსობელი**, ზედ. ღირსი, достойный.

**მღლევეული**, ს. მსმელი, пьяница.

**მღმეჭელი**, მაგალ. პირისა, ზედ. თვალწარბის შემკვრელი, кто морщитъ лице, ვეფხ. 793.

**მღრინავი**, ს. ვინც იღრინება; მშვენიერი მფრინველი, ვითარცა ფარშამანგი, ворчунъ, кто рычетъ; харадріонъ, сипъ, родъ кулика; въ русскомъ переводѣ библій сипъ, ლევიტ. 11—18, დიდი თუთიყუში ჭრელი, большой, пестрый попугай; ზუბ. ლ.; зуекъ, ერის. ლ.

**მღუნავი**, მაგალ. თავისა, ზედ. თავის მომდრეკი, кто склоняетъ голову.

**მჟავი**, ს. ცხოველი თრითინას მსგავსი, ზუბ. ლ.

**მჟავს**, ნ. ყოლა.

**მჟარი**, ზედ. მკვრივი, მტკიცე, მაგარი; წერტილი ნიშანი მართლ-წერისა, твердый, плотный, крѣпкій; знакъ въ правописаніи (точка), მჟარი ქვა, твердый камень, -მჟარი ქვეყანა, ე. ი. ხმელეთი, твердая земля, суша, ღოღრ. 21, მჟარი მთა, каменистая гора, დაბად. 49—26; ისაი. 2—21; 5—28; მჟარის დაძრვა, опущеніе матки, **მჟარება** (ვა), ზ. მ. დავაფუძნებ, დავაარსებ; ვამაგრებ: созидать, основывать; утверждать, дѣлать твердымъ; კავშ. 268.

**მჟაყება** (ვჰმჟაყები), ზედ. гнить.

**მჟაყი**, ს. მცენ. конферва двойная; ერის. ლ.

**მჟეხი**, ს. მდრეკნი თაგუნი ძარღვთანი, мышцы, служащія для движенія, საბ. ლ. [164.

**მჟეჟარი**, მაგალ. ბულბული, поющій соловей, ქილ.

**მჟეჟი, -ჟავი, მჟეჟარი**, მაგ. ამბისა, ზედ. ამბის მთქმელი, მროშავი, болтунъ, разскащикъ, მოურავ. 81.

**მჟვავილობელი**, ზედ. აღყვავებული, цвѣтущій.

**მჟვანებელი**, მაგალ. მხედრობისა, ს. предводитель, командиръ.

**მჟვარი**, ს. ცხოველია, жаба, გამოსლ. 8—3.

**მჟვრელი**, ნ. მჟრელი.

**მჟვირალი**, ს. მომჟვირალე, крикунъ.

**მჟვრიმლავი**, ს. ყბაში მცემი, бьющій по щекѣ; ოსეს. 11—4; **-მალი**, ს. щека.

**მჟვირტე, მჟვირტლე, მჟვირტლი**, ზედ. გამძაღებული, გამწარებული, прогорклый, горькій; ქილ. 389.

**მჟიე**, ზედ. მხე, ნაცრის ფერი, сѣрый, საბ. ლ.

**მჟვრელი**, ს. **ღორჭუკი** ნ. ჭია მჟივანა ან მჟრელი.

**მჟირტე**, ნ. მჟვირტე; -უგემური, отвратительный; невѣжа, გუჯ. 2.

**მჟიხ, მჟიხ თანად**, ზზ. მსწრაფლ, მუნ-თქვესვე; въ минуту, въ мгновеніе, вдругъ, тотчасъ. 1 ქართლ. 279; 2 ქართლ. 486.

**მყის-თანადობა,** ს. თანა მედროვება, современность, კატიღ. 95—96.

**მყისობა, მყისიერობა,** ს. ერთწამობა, мгновенность.

**მყიფე,** ზედ. ნივთი ადვილად გასატეხი, ломкій, хрупкій, дряблый, ვეფხ. 206; მყიფება (ვა), ზ. მ. გავამჩატებ, дѣлать дряблымъ, (ვჰმყიფდები, -დი), ზ. ვდ. გავჰმჩატდები; дѣлаться дряблымъ.

**მყიფე მთა,** ს. უვალი მთა, крутая гора, отвѣсная.

**მყნა** (ვჰმყნი, -ნე); მყნობა (ვამყნობ, -ნე), ზ. მ. შევსძერწავ ხეს ხეზედ, прививать дерево.

**მყო,** შემოკლ. მყოფი.

**მყოლდოლი,** ს. ვენახის ფანჩატური, бесѣдка, საბ. ლ.

**მყოვარ,** ზედ. დაგვიანებით, ხანდაზმით, медленно, მარკ. 2—63.

**მყოვარ-ჟამ,** ზზ. ხანდაზმით, ჟამ რავლენმე, დროს გატარებით; долго, медленно, ხმქ. 25—6; მარკ. 12—40; ტიმოთ. 185, 1 ქართლ. 126; **მყოვარ-ჟამიერი,** ზედ. ხან დაზმული, долговременный, **მყოვრი,** ზედ. ნელი, დამაგვიანებელი, медленный, მარკ. 2—63; **მყოვრიადი,** ზედ. დასაგვიანებელი, медлительный.

**მყოლი,** ზედ. ვისაც ვინ ჰყავს; მაგალ. მყოლი შვილთა; имѣющій, ვეფხ. 764.

**მყოობადი,** ზზ. მომავალი, будущій.

**მყოფება** (ვამყოფებ, -ფე), ზ. მ. ვაიძულებ მყოფობასა; დავარჩენ; მოვარჩენ; заставить пребыть; содержать, оставить; დიდის პატივით ამყოფა, содержалъ съ большимъ почетомъ, 2 ქართლ. 310; ყმაწვილი შენთან ამყოფე, этого юношу оставь у себя; პატიმრად ამყოფე, содержи его подъ арестомъ, თავის სიცოცხლეში ხელქვეშე ამყოფონ, ზერძნ. საშ. 31; пусть оставятъ его на всю жизнь въ неволѣ; ღმერთმან მშვიდობით გამყოფოს, Богъ дастъ тебѣ здоровья, საშ. კათოლ. 22; მწუხარებაში ნუ მამყოფებ, незаставляй меня пребывать въ скорби, რუსუდ. 391; 165; (მიმყოფები ხარ), ზ. ვ. предоставляю тебѣ жить, находиться, ჩემს ნებაზედ გიმყოფები ვარ, я предоставилъ вамъ жить по своей воли, დარეჯ. 133; **მყოფინება** (ვა), ზ. მ. დავაშთენ ან დავარჩენ; ვაკმაებ, ვაკმარებ, კმა საყოფელად გავუხდი, расходовать на кого бережно, такъ чтобы достало, заставить пребывать, содержать, სიბრ. 51; (ვიმყოფინებ, -ნე), ზ. მიჩ. ვიკმაებ, ვიკმარებ, бережно расходовать на себя, такъ чтобы достало, **მყოფელი,** ზედ. მქნელი, მაწარმოვებელი, იხმარების რთულად სხვათა ლექსთა თანა, дѣлающій, კეთილის-მყოფელი, благодѣтель, წმინდა მყოფელი, очищающій, ისაი. 8—13; **მყოფი,** ზედ. მგები, მდგომარე, გებული, сущій; существующій; пребывающій; დაბად. 39—12; ვისრ. 176; კავშ. 246; 2 ქართლ. 410; კარგად მყოფი, здоровый, სახლში მყოფნი, бывшіе въ домѣ; მარად მყოფი, присносущный, **მყოფობა,** ს. ზ. გება, არსებობა; бытье, существованіе; пребываніе, нахожденіе; კავშ. 106; იერემ. 9—10; ვისრ. 23; (ვჰმყოფობ, -ფე, ვიმყოფები, -ფე), ზ. უ. ვარ, ვარსებობ; ვეგები; существовать; пребывать, находиться; როგორ მშვიდობით იმყოფებით, здоровы ли вы? ისუ. 2—17; **მყოფელობა,** იგივე მყოფობა; ნება მყოფლობა, воля, ალ. 13; ვისრ. 128.

**მყრალა ბალახი, მყრალა-მყრალა,** чернобыльникъ, ერის. ლ.; маточная трава, римская ромашка, пуповка, პ. ფ.

**მყრალი,** ზედ. ავსუნიანი; საზიზღარი, საძაგელი, страдный, зловонный; скверный, мерзкій; მყრალი ადამიანი, скверный человѣкъ, ყია მყრალი, злоязычный, злорѣчивый, მყრალი ქარი, смертоносный вѣтеръ, самумъ, ვახუშტ; **მყრალობა,** ს. зловоніе; мерзость; იობ. 2—8; (ვჰმყრალობ, -ლე), ზ. უ. ვჰყარვარ, ცუდი სუნი მდის; ცუდად ვიქცევი, смрадить, вонять; мерзко поступать; (ვჰმყრალდები, -დი), ზ. ვდ. начинать издавать запахъ; становиться мерзкимъ; **მყრალება** (ვამყრალებ, -ლე), ზ. მ. ავაყროლებ; ვასაძაგლებ; заставить издаватъ смрадъ; дѣлать что отвратительнымъ, მყარი, ნ. მყვიარი.

**მყრელი,** ს. ნ. გველ-ხოკერა.

**მყრალუა,** ს. მცენ. блохоморъ, ბუნ. ლ.

**მყუდრო,** ზედ. ყუდრო, დაწყნარებული, დამშვიდებული, тихій, спокойной, მატ. 16—2; 1 ტიმ. 3—3; თესალ. 4—10; მყუდრო ადგილი, мѣсто тихое, гдѣ ни шума, ни вѣтра, მყუდრო ცხოვრება, спокойная и уединенная жизнь, მროვ. 46; მყუდრო კაცი, человѣкъ спокойный (мирный), მროვ. 149; მყუდრო დარი, тихая погода, **მყუდროება,** ს. დაწყნარებულება, тишина; уединеніе; -ზღვისა, затишье, спокойствіе моря, 2 ქართლ. 403; ბუჯ. 9; (ვჰმყუდროებ, -როე), ზ. უ. დაწყნარებულად ვჰსცხოვრებ, жить спокойно, уединенно.

**მყჷრიმელავი,** ნ. მყვრიმლავი.

**მშევება** (ვამშევებ, -ვე), ზ. მ. მოვამშევ, მოვჰკუმენდ შიმშილით, морить съ голоду, ანდ. 118; (ვიმშევი, -შიე), ზ. ვ. მოვიმშევი, голодать.

**მშევი,** ზედ. ფუშხვნადი, დამფუშხალული, ხახუტი, рыхлый.

**მშველი, მშველელი,** ს. შემწე, помощникъ.

**მშველი,** მდაბიურია, ნახე შველი; ვისრ. 64; ბუნ. კ. 193; козуля, ერის. ლ.

**მშვენი,** ზედ. რომელიც შვენის; кто красуется; ვეფხ. 940.

**მშვენობა, -ნება,** ს. красованье, შავთ. 44.

**მშვენიერი,** ზედ. მოხდომილი, ლამაზი, пригожій, красивый, милый, прекрасный, მშვენიერი ქალი, пригожая дѣвушка, მშვენიერი ადგილი, красивая мѣстность, მშვენიერ მეთქველობა ან მეტყველება, ს. ენამზეობა, краснорѣчіе, ლოღ. 20, 155, **მშვენიერება,** ს. მოხდომილობა, სილამაზე, красота, (ვა), ზ. მ. გავალამაზებ, украшать, (ვჰმშვენიერდები, -დი), ზ. დ. ვლამაზდები, хорошѣть, дѣлаться красивымъ, **მშვენიერ-მეტყველი,** ზედ. ენა-მზე, краснорѣчивый, **-სიტყვაობა,** ს. ენამჭევრობა, краснорѣчіе, -ბითი, ზედ. краснорѣчивый, შავთ.

**მშვიდი,** ზედ. წყნარი, უშფოთველი, смирный, скромный, тихій, кроткій, спокойной, მშვიდება, (ვა), ზ. მ. დავაწყნარებ, დავაშოშმინებ, გავაუ-

ჩებ, усмирять, укрощать, успокоивать, ვეფხ. 906; (ვმშვიდდები, -დი), ზ. ვნ. დავწყნარდები, მოვმდოვრდები, усмиряться, дѣлаться кроткимъ, смирнымъ; **მშვიდობა**, ს. ზავი, განსვენება; სიწყნარე, დაწყნარებულება; უსნეულობა, სიმრთელე; миръ, тишина, спокойствіе; здоровье; გულის მშვიდობა, спокойствіе души, ჩონგ. 122; როგორ მშვიდობით ბძანდებით, здоровы ли вы? ეს კაბა ღმერთმა მშვიდობაში გაგაცვეთინოს, дай Богъ тебѣ сносить этотъ кафтанъ въ здравіи, въ благополучіи; დავრ. 11; გზა მშვიდობისა, счастливый путь, ვეფხ. 823; **მშვიდობით**, ზზ. прощайте, **მშვიდობა** თქვენი ნახვა, здравствуйте, **მშვიდობა** თქვენი მობძანება, добро пожаловать, милости просимъ, სალამი მშვიდობისა, доброй ночи, прощайте; ანტონ. 14, ღმერთმა მშვიდობა მოგცეს, Богъ да дастъ тебѣ счастья, ვისრ. 177; **მშვიდობის მყოფელი**, ზედ. მშვიდობის ჩამომგდები, умиритель, **მშვიდობიანი**, ზედ. მშვიდი, უწყინარი, უშფოთარი; უსნეულო, უავადო; смирный, тихій, миролюбивый, благополучный; 2 ქართლ. 408; -კაცი, человѣкъ миролюбивый, **მშვიდობიანი**, ს. შეკვიწყულენი, კვერექსი; эктенія; **მშვიდობიანობა**, ს. სიწყნარე, სიმყუდროვე, миръ, спокойствіе.

**მშვილდი**, ს. იარაღი ხისა, რქისა, ან მეტალლისა მოხრილი და ლარით გაჭიმული სასროლი ისართა; ფსალმ. 7—11; 10—2; ვეფხ. 967; ამგვარივე იარაღი კინტით საწკეპი გასაპენტავად ბამბისა; ცის სარტყელი, დაბად. 9—13; лукъ; дуга; радуга; გამოცხ. 10—1; палочка, трость, которымъ сбиваютъ вату, и т. п.; 2 მარტ. 193; **მშვილდიანი**, ზედ. მშვილდის მსგავსი, ან აღჭურვილი მშვილდითა; имѣющій форму дуги, ვისრ. 200; **მშვილდოსანი**, ზედ. მშვილდით შეჭურვილი მხედარი; ს. ნიშანი ზოდიაქოსი, რომელიც ნოემბერში მიითვალავს მზესა; დაბად. 21—19, 21; ვეფხ. 365; вооруженный лукомъ; стрѣлецъ; знакъ зодіака; **მშვილდოსნობა**, ს. ცოდნა მშვილდ-ისრის ხმარებისა, искусство употреблять лукъ и стрѣлы, ვისრ. 66, დაბად. 49—24; ვეფხ. 66, (ვჰმშვილდოსნობ, -ნე), ზ. უ. ვიხმარებ მშვილდ-ისარს, быть стрѣльцомъ, ვისრ. 122; რუსუდ. 414, 656; **მშვილდვა**, ს. стрѣляніе изъ лука, (ვჰმშვილდავ, -დე), ზ. მ. ვისვრი ისარსა, стрѣлять изъ лука, იერემ. 50—14; ისაი. 13—18; **მშვილდავი**, ს. ისრის მტყორცნი, стрѣлецъ изъ лука, ისაი. 21—15.

**მშვინვა**, ს. ფშვინავ, дыханіе; (ვჰმშვინავ, -ნე), ზ. უ. ვჰფშვინავ, სულით ვითქვამ, дышать, დაბად. 2—19; დან. 5—23; **მშვინვარი**, **მშვინვიერი**, ზედ. სულ-დგმული, одушевленный, ისუ. 11—9; იაკობ. 3—15, **მშვინვიერება**, ს. სულდგმულობა одушевленность, კავშ. 44, 1 კორ. 15—46; дыханіе.

**მშთვარი**, ზედ. ან სახ. დამრჩვალი, გარდამღრძვალი ცხოველი; მძოვრი, ლეში; дохлый, удавленный; утопленникъ; საქმ. 15—20.

**მშთო**, ზედ. დამშთომი, დანარჩენი, остающійся, კავშ. 163.

**მშივა**, გშივა, ჰშია, ან შიის; ან მშივოდა; **მეშივის** მეშივოდა, ზ. უ. მშიერი ვარ, голодаю, хочу ѣсть, ნ. შიება; **მშივება** (ვა), ზ. მ. დავამშევ, заставить голодать, ანდრ. 118.

**მშიერი**, ზედ. ხანგრძლივ დაშთომილი უსაჭმლოდ. ან მოკლებული საზრდელისაგან, голодный, მშიერი მაძღარს ემართლების, сытый голоднаго не разумѣетъ.

**მშიშარი**, **მშიშრეული**, **მშიშრული**, ზედ. მოშიშარი, მხდალი, შიშნეული, робкій, боязливый, 1 ქართლ. 2; **მშიშრეულობა**, ს. მოშიშარობა, трусость, боязнь, ქილ. 146.

**მშლელი**, ს. დამშლელი, მომშლელი, нарушитель; разрушитель, -პირობისა, нарушитель условія, ვეფხ. 508.

**მშო**, ზედ. მშობი, рождающій, კავშ. 263.

**მშობელი**, ს. მეშვი, დედა შვილთა; ზოგგან ეწოდების ღედმამათა, родительница; родители, იერემ. 15—9; იგავ. 23—22, 25; ვეფხ. 43; 1302; მარტ. 2—6; კავშ. 263; კატიღ. 155, ღვთის მშობელი, Богородица, -ქვეყანა, родина, მროვ. 12, **მშობლობა**, ს. рождаемость, рожденіе, **მშობლობითი**, ზედ. рождественный.

**მშობი**, **მშობიარე**, ზედ. მეშვი, მშობელი ყრმათა, родильница, ისაი. 13—8; 42—14; იერემ. 4—31. მშობიარობა, ს. рождаемость, рожденіе.

**მშობლიური**, **-ბლიურებრი**, ზედ. родительскій. ვეფხ. 851; ხონგ. 124, -სიყვარული, родительская любовь.

**მშრალი**, ზედ. ხმელი, უსველო, сухой; მშრალი მიწა, суша, მშრალზედ გაუგდია, выбросило на берегъ, გორგ. 140, მშრალი ცხვარი, овца яловая, დასტ. 98; მშრალი დრო, сухое время, მშრალი პური, сухой хлѣбъ; **მშრალით**, сухо есть. **მშრალება** (ვა), ზ. მ. გავახმობ, сушить, (ვჰმშრალდები, -დი), ზ. ვნ. გავხმები, сохнуть.

**მშრომი**, **-მელი**, ს. მოღვაწე, труженникъ.

**მშჟანი**, ს. ეშვი, клыкъ.

**მშურვილობა**, ს. зависть.

**მშურობი**, ზედ. ანუ. მოშურნე, завистникъ, завистливый, ნ. შურობა.

**მშხალვა** (ვჰმშხალავ, -ლე), ზ. მ. გავამჩატებ, დავახუტებ, дѣлать рыхлымъ, (ვიმშხალდები, -ლე). ზ. ვ. ვითვხნები, დავხახუტდები, рыхлѣть.

**მშხალი**, ზედ. მჩატე, рыхлый.

**მჩაგრავი**, ს. მაჭირვებელი, შემაწრებელი, притѣснитель.

**მჩატე**, ზედ. მსუბუქი, არა მკვრივი, ხახუტი, მქისე, рыхлый, მჩატე პური, рыхлый хлѣбъ; **მჩატება** (ვა), ზ. მ. ვამშხალებ, დავახახუტებ, გავამჩატებ, дѣлать рыхлымъ, (ვჰმჩატდები, -დი), ზ. ვნ. დავმშხალდები, დავხახუტდები, рыхлѣть.

**მჩახვი**, ს. მცენარე; ბუნ. ლ.

**მჩენავი**, ზედ. გამჩენავი, приводящій въ оцѣпенѣніе.

**მჩემებელი**, ზედ. მიმხვეჭი თვისად რაც არა ეკუთნვის; თავზედ მიმღები საქმისა ან ცოდნისა, რაცა არა შეეძლოს; присвоиватель; эгоистъ; **მჩემებლობა**, ს. მიხვეჭა თვისად; присвоиваніе; ქილ. 369.

**მჩენი**, ზედ. საჩინო, გამოჩენილი, იოილ. 2—11; ясный, видный, გულით მაღლა მჩენი, гордый, ქილ. 358.

**მჩვარი**, ს. სამოსელის ნაჭერი შესახვევად რისამე ან გასაწმენდად, დასცამალი, тряпка; **მჩვრიანი**, ზედ. тряпочный.

**მჩივანი**, **მჩივარი**, ზედ. მოჩივარი, жалующійся, ქილ. 364.

**მჩმუნავი**, ზედ. ალღოიანი, შინაგან მგრძნობი, чуткій. ვეფხ. 932; **მჩმუნაობა**, ს. ალღოიანობა, чутье.

**მჩნევა** (ვა), ზ. მ. შევნიშნავ, შევატყობ; замѣчать, მაჩნივა, замѣтно на мнѣ, (ვემჩნევი, -ნიე), ზ. თვ. შევეტყობი, შევემცნევი, замѣчаться, არ იმჩნევს, не хочетъ выказать.

**მჩორე**, ს. ნეხვი, пометъ.

**მჩურჩნელი**, ს. მაზეზღარი, შემასმენელი, наговорщикъ.

**მჩქეფარე**, **მჩქეფი**, ზედ. მაგალ. წყალი მქნარი ნოცრით ჩქეფით და ღვარით მომდინარე, бьющій ключъ, ზოგჯერმე: ფოფინით მდუღარე, кипучій ключемъ, სისხლი მჩქეფარე, льющаяся кровь, სისხლის მჩქეფი ან მჩქეფარე, кто проливаетъ кровь, ვეფხ. 1312; შავთ. 11, ანცრონ. 6—30; ქილ. 14; ერისთ. 5; მჩქეფრად ცრემლის დენა, лить слезы ручьемъ, ვეფხ. 1153; მჩქეფრად სისხლისა ნაკადი მოსდის, кровь льетъ съ него ручьемъ, ვეფხ. 1141, მჩქეფარეობა, ს. მაგალ. წყალთა; о водѣ: бить фонтаномъ, ციმ. 59.

**მჩქოელი**, ს. მფრინ. сычъ, 2 სჯული. 14—18.

**მჩხაზავი**, ს. ცუდი მწერალი, маракса, дурно пишущій.

**მჩხავანი**, ზედ. წრუწუნა, ვინც ჩხავის, крикливый, пискливый, მჩხავანი კატა თაგვს ვერ დაიჭერს, крикливая кошка не можетъ поймать мышь.

**მჩხავი**, **მცენარეა**, ნ. მჩახვი, საბ. ლ.

**მჩხიბავი**, ს. მომხიბლავი, очарователь, 1 ქართლ. 478; საბ. ლ.

**მჩხრეკი**, **მჩხრეკელი**, ზედ. გამშინჯავი, разсматривающій, სიბრ. 118.

**მც**, **მცა**, კავშ. ხმარებული ზმნის ზედათა თანა და კავშირთა, რომელნიც მოეკიდებიან ზმნათა სათუოს სქესისათა; მაგალ: ვითარმცა, რათამცა, უკეთუმცა და სხ.; ზოგჯერმე იხმარების მარცივად ზრძანებითსა სქესსა თანა; ვეფხ. 945, 1317; 1434; 1452; же, бы; да, дай; ზზედ. ასრე, აგრე, такъ, такъ бы, ნიადაგმცა, такъ завсегда бы, უკეთუმცა, хотя бы, იყოს მცა ნათელი და იქმნა, да будетъ свѣтъ и бысть; დაბად. 1.

**მცალიან**, **მცალის**, ზ. мнѣ досужно, ნ. ცალება.

**მცბიერი**, **მცბელი**, ზედ. მაცთური, ვერაგი, лукавый, ვაშლი 74, **მცბიერება** ან **მცბიერობა** ს. მაცთურობა, ვერაგობა, лукавство, (ვჰ), ზ. უ. ვვერაგობ, лукавить, თ. გან. ვეფხ. 8.

**მცდარი**, ზედ. შემცდარი, обманутый, введенный въ ошибку; რუსუდ. 752; მცდარი სიტყვა, ე. ი. ტყუვილი, вранье, враки, სიტყვა მცდარი, ე. ი. ტყუვილის მოლაპარაკე, враль, ვეფხ. 350; ვისრ. 166; **მცდარება** (ვა), ზ. მ. მოვაცთუნებ, обмануть, (ვემცდარები, -რე), ზ. თვ. შევსცთები, მოვსტყუვდები, обмануться, ошибиться, მემცდარები, გემცდარები, ე. ი. მცდარი მეგონები; მცდარი ვეგონები, ვეფხ. 80; я полагаю что ты ошибаешься; вы полагаете что я ошибаюсь.

**მცარცველი**, грабитель; **-ლობა**, ს. грабежъ.

**მცდელი**, ზედ. გულს მოდგინე, თავს გამომდები საქმისა; გამომცდელი, განგებ მსინჯავი; старательный; любопытный; **მცდელობა**, ს. გულსმოდგინება, стараніе, რუსუდ. 676; (ვჰ), ზ. უ. გულს ვჰმოდგინეობ, стараться.

**მცელავი**, ს. ვინც ცელავს, თიბავს, кто коситъ.

**მცემელი**, ს. ვინცა ჰსცემს; ან აძლევს; кто бьетъ; кто дастъ; ისაი. 14—6; ნათლის მცემელი, креститель, პატივის მცემელი, почитатель, уважатель, საყვირის მცემელი, трубачъ, 2 ქართლ. 303; ზარის მცემელი, поражающій ужасомъ.

**მცენარე**, ს. რაცა მიწით აღმოსცენდების; ხე, ბალახი, растеніе. დან. 3—76; **მცენარება**, **-რეობა**, (ვჰ), ზ. უ აღმოვსცენდები, მოვალ (მცენარეთათვის); произрастать, **მცენარეობა**, ს. растительность.

**მცვედანი**, ს. ბუნებითად საჭურისი, неспособный къ соитію, სამ. ვახტ. 168; **მცვედანობა**, ს. неспособность къ соитію.

**მცველი**, ს. შემნახავი, დამცველი; ზედამდეგი, მოდარაჯე; защитникъ; сторожъ, стражъ; ციხის მცველი, гарнизонъ, კარის მცველი, швейцаръ, ვეფხ. 369; რუსუდ. 863; მცველი პყრობილთა, стражъ при арестантахъ, დაბად. 40—3; მცველი ტყისა, сторожъ лѣсной; მცველი ჰაერისა, нечистые духи, გუჯ. 30, **მცველობა**, ს. დაფარვა, შენახვა, охрана, охраненіе, კავშ. 238; ქილ. 224.

**მცვივანა**, ს ერთგვარი ყურძენი, რომელსაც სპარსნი უწოდებენ არშუბანად, algens; ბუნ. ლ.

**მცვრევა**, **მცჳრევა** (ვა), ზ. მ. მოვჰკრეფ ხილსა, собирать плоды, **მცთარი**, ნ. მცდარი.

**მცთომარე**, **მცთომი**, ზედ. ошибающійся.

**მცივანი**, ზედ. სიცივის მოშიშარი, зябкій, **მცივანობა**, ს. სიცივის მოშიშრობა, зябкость.

**მცვრიანი**, ზედ. сочный.

**მცილე**, **მცილებელი**, ს. მოცილე, оспариватель, **მცილებლობა**, ს. ცილობა, დავა, споръ, оспариваніе.

**მცინარი**, ზედ. улыбающійся.

**მცირე**, ზედ. ცოტა, პატარა, მრწემი, малый; **მცირე წლოვანი**, малолѣтній, **მცირე წლოვანება**, малолѣтство, მცირე ყრმანი, малыя дѣти, ისაი. 11—6; მცირეს ხანს, на малое время, მცირე დღენი, не многіе дни, დაბად. 29—21; მცირედ მცირედ, мало по малу, დიდს დიდობით და მცირეს მცირობით სისხლი დაეურვოს, пусть взыщутъ за кровь вельможи по больше, за кровь простолюдина по меньше, სამ. ვახტ. 116; **უმცირესი**, малѣйшій, **უმცროსი**, ზედ. младшій, **მცირედ**, ზზ. мало, не много, **მცირედი**, ზედ. ცოტა, მცირე, малый, მცირედღა, ზზ. вмалѣ, **მცირება** (ვა), ზ. მ. დავაპატარავებ, შევამოკლებ; დავამდაბლებ; умалять, уменьшать; унижать, (ვჰმცირდები, -დი), ზ. ვდ. ვჰპატარავდები; ვმდაბლდები, уменьшаться; унижаться, (ვემცირები, -რე),

ზ. თვ. მცირედ ვეჩვენები, казаться кому ничтожнымъ, მემცირება, ე. ი. მცირედ მეჩვენება, кажется мнѣ ничтожнымъ; 1 ქართლ. 325; გული უმცირდებოდა, сердце его сжималось, ვისრ. 47, 82, 118; **მცირებული**, ზედ. умаленный, униженный; დიდებულნი და მცირებულნი, вельможи и простолюдины, რუსუდ. 222; ვახუშტ. **მცირობა**, ს. შემცირება; მცირე ხალხნი, არა დიდებული; уменьшеніе, умаленіе; меньшинство; низшее сословіе, ვეფხ. 21; სამ. ვახტ. 116.

**მციუვი**, ს. ციუვი, ცხოველი; житникъ (мышь), mus agraria; ბუნ. ლ. соня, животн. mus glis, ერის. ლ. ბუნ. ლ.

**მცლელი**, ზედ. დამცლელი, опоражниватель, მცლელი რაზმთა, истребляющій ряды войскъ; 1 ქართ. 267.

**მცმელი**, ს. მაგალ. ჯვარზედ. распинатель.

**მცნაური**, ზედ. მცნობი, ნაცნობი, знакомый, знакомецъ.

**მცნება**, ს. სწავლა, დარიგება; სჯულის დება ღვთის მიერი, გინა უალრესთაგან; наставленіе, наказъ; заповѣдь, завѣтъ; ფსალ. 77—10; მარკ. 7—7; იოან. 10—13; 15—12, 13, **ათი მცნება**, десять заповѣдей, (ვამცნებ, -ნე, ან ვამცენ, მესამე პირი ამცნ ან ამცნა); ზ. მ. დავარიგებ, ვმოძღვრი; მივსცემ ბრძანებას; გავაცნობებ, ვაჩვენებ, დავანახვებ, შევაგონებ, наказывать, заповѣдывать, приказывать; наставлять, внушать; დაბად. 44-1; ფსალ. 77—5; 118—4, 5; შენ ამცენ მცნებათა შენთა დამარხვად ფრიად, ты заповѣдалъ исполнять заповѣдь твою строго; (მამცნებ, -ნე), ზ. მიჩ. наставляешь меня, объясняешь мнѣ; ქილ. 517; მცნებით გამცენით, мы внушили вамъ внушеніемъ, საქმ. 5—28; ისაი. 12—11; (ვემცნები, -ცნე ან ვემცენ), ზ. თვ. ვემოძღვრები, დარიგებულ ვექმნები, наказываться, заповѣдываться, 1 ქართ. 329; ესრეთ ემცნო ზაქარიას, такъ было приказано, внушено Захарію; (მემეცნება, -ბის), ზ. თვ. გამეგების, განვიცდი, уразумѣть, понять, ვეფხ. 1058.

**მცნევა** (ვამცნევ, -ნიე), ზ. მ. ვაცყობ, замѣчать, (ვემცნევი, -ნიე), ზ. თვ. შევეცყობი, ვეცყობი, замѣчаться, კაცია. 27; **მცნეველი**, ს. შემცყობი, замѣчающій, ვეფხ. 858; ან მაცნობებელი, შემცყობინებელი, дающій знать, ვეფხ. 1078.

**მცნელი**, ს. кто заповѣдываетъ, ჩახრ. 72.

**მცნობა**, ს. ცნობა, მცნობელობა, знакомство.

**მცნობი**, ს. ნაცნობი, გაცნობილი, შესწავლული, знакомый; знакомецъ, ჩემი მცნობია, онъ мнѣ знакомъ, **მცნობელი**, ზედ. იგივე მცნობი; დაბად. 2—17; **მცნობელობა**, ს. ცოდნა, მეცნიერება; ნაცნობობა; გულის ხმიერება; знаніе; знакомство; познавательная способность; ანდრ. 101; კავშ. 89, 160; მარტ. 1—2; 2—177; ლოლ. 7, 120; კატილ. 155; მეტ. 91; ფიზიკა 62; **მცნობობა**, ს. ნაცნობობა, знакомство, ვისრ. 46; აგრეთვე; ცნობა, знаніе.

**მცოდველი**, ზედ. შემცოდველი, ცოდვილი, грѣшный.

**ცოდინარე, მცოდნე**, ზედ. მეცნავი, სწავლული; знающій; ученый, знатокъ; აგრე მცოდინარე არ არის, онъ не такъ ученъ, ქილ. 204, 2 ქართლ. 561; დან. 1—4; **მცოდინარობა, მცოდნიერობა**, ს. მეცნიერება, სწავლულობა, знаніе, ученость, ქილ. 525, 671.

**მცონარი**, ზედ. ზარმაცი, უდები, დაზარებელი, лѣнивый, **მცონარება**, ს. სიზარმაცე, დაზარებულება, лѣность, იგავი. 6—6; (ვჳ), лѣниться.

**მცრობა** (ვამცრობ, ვამცრე), ზ. მ. შევამცირებ, მოვაკლებ; დავამცრობ, умалять, уменьшать; унижать; (ვემცრობი, -ცრე), ზ. თვ. ვემცირები, მცირედ ვეჩვენები, казаться ничтожнымъ, ვეფხ. 825, 1398; თავი მემცრობის, ე. ი. თავი არ მეღირსება, ღირსად არა ვრაცხ ჩემს თავსა, ვეფხ. 1513; считать себя недостойнымъ, **მცრობილი**, ზედ. დამცირებული, униженный.

**მცრცველი**, ზედ. ამკლები, გამკრეხი, грабитель, **მცრცველობა**, ს. აკლება, გაკრეხა, грабительство, грабежъ.

**მცუანა ბალახი**, ს. ფშუკურა, бздюшка; ბ. ლ.

**მცურავი, მცურველი**, ზედ. ან სახელი; წყალში ცურვის მცოდნე; ქვემძრომი, მუცლით მცოცველი; пловецъ, кто умѣетъ плавать; ползающій, пресмыкающійся; **მცურაობა**, ს. ცურვის ცოდნა, умѣнье плавать.

**მცურევა**, ნახე მცვრევა.

**მცხავი**, ნ. მჩახვი.

**მცხედარი**, ს. გავალაკი, საკაცე, მკვდართ წასაღები, одръ, 1 ქართლ. 83.

**მცხველი**, ზედ. მოგვიანო, поздній, вечерній; ნ. მსთველი.

**მცხინვარე**, ზედ. ნათლად და ძლიერად მნთებარე ცეცხლი, ясно горящій, გუჯ. 30; ვეფხ. 863; მარტ. 1—43; მცხინვარედ ჰჩანს, მეტ. 58, ясно видно, მცხინვარე ცრფიალებითა, пылающій любовью; მარტ. 1—193, **მცხინვარება**, ს. ნათლად ნთება ცეცხლისა, ясное горѣніе; ясность; жаръ лучей; ლოლ. 19; შავთ. 92.

**მცხოვრებელი, მცხოვრები**, ს. მოსახლე, житель, სიცოცხლის მქონი, живущій, **მცხოვრებელობა**, სიცოცხლე, жизненность. მარტ. 1—85.

**მცხოვრება**, ს. მშვიდობა, миръ, დაბად. 26—30; 41—16.

**მცხრალი**, ზედ. გალეული მთოვარე; ფერნამკრთალი; ущербъ луны; блѣдный, темноватый, მცხრალი მთოვარე, мѣсяцъ въ ущербѣ, მცხრალი ნათელი, темноватый свѣтъ, დიდი მცხრალი, ე. ი. რადგანაც აღდგომის დამდეგი იქნება შემდგომ სრულისა ან გავსებულის მთოვარისა მარტს ან აპრილის თვეში, ამისთვის მთოვარე იკლებს ვნებათ კვირას ან ბრწყინვალე კვირას იმ კლებას მთოვარისა პასხალის რიცხვში ან კინკლოსში უწოდებენ დიდ-მცხრალად; пасхальное полнолуніе, ხრონ. ბროს. 27, 28, **მცხრალება** (ვა), მცრალად შევჰქმნი; темнить, (ვმცხრალებ) темнѣть, მცხრალად შევიქმნები, ვაშლი 22.

**მძაგებელი**, ს. მაძაგებელი, დამწუნებელი, хулитель.

**მძაფრი**, ზედ. ძლიერი, სასტიკი (ქარი), сильный, жестокій (вѣтеръ, дождь), საქმ. 27—41; 1 ქართ.

404; მძაფრი სიცხე, нестерпимый жаръ, **მძაფრიად,** ზზ. сильно, порывисто, **მძაფრიადი,** ზედ. მძაფრი, სასტიკი, сильный, порывистый.

**მძაღე,** ზედ. გემოთი მომწლაკო, горькій, прогорклый, მძაღე ერბო, прогорклое масло, -ნიგოზი, горькій грецкій орѣхъ въ уксусѣ, употребляемый въ видѣ горчицы, ნ. ჩ. ლ. **მძაღება** (ვა), ზ. მ. დავამძაღებ, горчить, дѣлать горькимъ, (ვჰმძაღდები), ზ. ვდ. დავჰმძაღდები, горькнуть.

**მძახალი, მძახლება, მძახლობა,** ნ. მზახალი.

**მძახველი, ძახველი,** ს. მცენ. калина, ერისთ. ლ.

**მძებნელი,** ს. ვინც ეძებს, искатель, **მძებნელობა,** ს. მოძებნა, искательство, исканіе, ვისრ. 158; ქილ. 314.

**მძევალი,** ნ. მზევალი.

**მძეხვი, ძეხვი,** ს. წელებში ჩადებული ხორცი და გახმობილი, колбасъ, ღორის მძეხვი, колбасъ изъ свинаго мяса.

**მძიმება** (ვა), ზ. მ. обременять, ვემძიმები, казаться тяжелымъ.

**მძვინვარე,** ზედ. მრისხანე, სასტიკი (ითქმის მხეცთათვის); лютый, свирѣпый; жестокій; 1 ქართლ. 153; 105; -რედ, ზზ. свирѣпо, რუსუდ. 720; მძვინვარე სიკვდილი, жестокая смерть, მარგ. 2—72; **მძვინვარება,** ს. მრისხანება, მხეცური, свирѣпость, лютость, მარგ. 1—73; (ვჰმძვინვარებ, -რე), ზ. მ. სასტიკად ვიქცევი, свирѣпствовать, მძვინება (ვა), მძვინვება (ვა), ზ. მ. ვარისხებ, ვასასტიკებ, ожесточать, (ვემძვინვები, -ვე), ზ. თვ. ვეწყინები, ვჰსწყინობ, злиться, сердиться, 2 ქართლ. 167.

**მძვრელი,** ზედ. დამძვრელი, двигатель, კავშ. 41.

**მძივი,** ს. მრგვლად გათლილი ქვა, ქიქა ზროლი, ან მეტალლი და გახვრეტილი მკედზედ ასასხმელად ქებ. 4—9, დაბად. 38—17; бисеръ, **მძივი კისრისა,** шейные позвонки, რუსუდ. 743; **მძივი ზურგისა,** спинной позвонокъ, რუსუდ. 279, 480; 1 ქართლ. 375

**მძიმე,** ზედ. ქვე-დამზიდველი, არ მსუბუქი; ძნელი, სამძიმო, ჩინებული, ძვირფასი; тяжкій; тяжелый, грузный; трудный; важный, вѣскій; მძიმე ტვირთი, тяжелое бремя, მძიმე სუნი, тяжелый запахъ, მძიმე ფარჩა, драгоцѣнная парча, დასტურ. 21, მძიმე ტანისამოსი, богатая (т. е. золототканая) одежда, მძიმე ხალათი, драгоцѣнный халатъ, 2 ქართლ. 416; მძიმე ცოდვა, тяжкій грѣхъ, მძიმედ მოჭედილი საყური, серьги богато усыпанныя драгоцѣнными каменьями; მძიმე ყურითა, глуховатый, тугой на ухо; ისაი. 6—10; ენა მძიმე, косноязычный, заика, გამოსლ. 4—9; მძიმე სარტყელი, драгоцѣнный кушакъ, რუსუდ. 116; მძიმე ღვინო, крѣпкое вино, რუსუდ. 949; მძიმე სნეულება, тяжкая болѣзнь, დარეჯ. 2—113; მძიმე მგელი, საქმ. 20—29; лютый волкъ, **მძიმედ,** ზზ. სამძიმოდ, ძნელად; ძვირფასად; тяжело, тяжко; драгоцѣнно; მძიმედ მორთვა სახლისა, богато убрать домъ, 2 ქართლ. 334; დედოფალი მძიმედ ზძანდება, царица находится въ интересномъ положеніи, 2 ქართლ. 349; მძიმედ ნაკერი კაბა, кафтанъ, платье вышитое (облитое) золотомъ, რუსუდ. 142; მძიმედ მოჭედილი ტახტი, престолъ выкованный изъ золота и богато украшенный каменьями, რუსუდ. 142; მძიმედ თავის დაკვრა, почтительно поклониться, **მძიმება** (ვა), ზ. მ. დავამძიმებ, სიმძიმეს მივსცემ; დავსდებ ვისმე ბევრს საქმეს, შევაწუხებ, შევაიწრებ; дѣлать тяжелымъ, отягощать, обремѣнять; стѣснять, опечаливать; (ვმძიმდები, -დი), ზ. ვდ. მძიმე გავხდები; ბევრი საქმე დამედება; შევსწუხდები, дѣлаться тяжелымъ; отягощаться; опечалиться; მამძიმებ, ты отягощаешь меня, ты печалишь меня, მამძიმებს, печалитъ меня, ვისრ. 88; მიმძიმს, მიმძიმდა, მემძიმა, тяжело мнѣ; грустно мнѣ; скорблю, печалюсь; ვეფხ. 57; 62; ნეტარ რა უმძიმს, о чемъ онъ печалится, горюетъ, ვეფხ. 56; 109; რუსუდ. 756; მიწას ემძიმებოდა მათი სიმრავლე, многочисленность ихъ тяготила землю, რუსუდ. 473; გული უმძიმდა, томило его сердце; ვისრ. 122, გულზედ მიმძიმს, тяжело мнѣ отъ пищи, ჩემი თავი არ მიმძიმდა, я не жалѣлъ себя, რუსუდ. 401; (ვემძიმები, -მე), ზ. თვ. მძიმედ ვეჩვენებ, казаться тяжкимъ, რუსუდ. 381; **მძიმეობა, მძიმობა,** ს. სიმძიმე, тяжесть, (ვჰმძიმობ, -მე), ზ. უ. მძიმე ვარ, быть тяжелымъ, ქილ. 132.

**მძიმე,** ს. სტიგმა, ნიშანი მართლ-წერისა რომელი (,) запятая, მძიმე წერტილითური, точка съ запятою.

**მძინარე, მძინარი,** ზედ. დაძინებული, არ მღვიძარე, спящій, **მძინარობა, -რეობა,** ს. დაძინებულება, сонливость, სიბრ. 113.

**მძლავრი,** ს. უსამართლოდ მქცევი, მტანჯველი, მაწვალებელი, тиранъ, деспотъ, притѣснитель, მძლავრი მტერი, неумолимый врагъ, ქილ. 337; **მძლავრება,** მძლავრობა, ს. შეჭირვება, შეიწრება, დაჯაბნვა, притѣсненіе, насиліе; **მძლავრებით,** съ насиліемъ, ალბ. 104; 2 ქართლ. 242; 1 ქართ. 337; რუსუდ. 654; (ვამძლავრებ, -რე), ზ. მ. დავაჯაბნინებ, заставить притѣснять, 2 ქართლ. 24; (ვჰმძლავრობ, -რე), ზ. მ. ვჰსჯაბნი, შევაიწრებ, შევაჭირვებ, притѣснять, насиловать, тиранствовать, იაკობ. 2—6; 1 ქართლ. 52; 130, 167; იერემ. 7—6; რუსუდ. 408, 654; ჰმძლავროს ქალი, если изнасилуетъ дѣвушку, მოსეს. სამ. 32; 2 სჯული 22—25; 24—7; მარგ. 2—77; **მმძლავრებ,** тиранишь меня, насилуешь меня, ისაი. 21—3; ვისრ. 120; (ვემძლავრები, -რე), ზ. თვ. მძლავრად მოვექცევი, поступать съ кѣмъ по тирански, მძლავრობით დავინარჩუნებ, присвоиваю себѣ произвольно, ალექს 181; (ვიმძლავრებ, -რე), მძლავრობით მოვიქცევი, поступать произвольно, რუსუდ. 408; **მძლავრებული,** მიმ. დაჯაბნული, притѣсненный, შესავ. გ. მ. სამართ.

**მძლე, მძლეველი,** ს. მძლე, მომრევი, побѣдитель; ვეფხ. 8, 951.

**მძლევა** (ვა), ზ. მ. მივჰსცემ, отдать, ჩახრ. 1.

**მძლეველობა, მძლეობა,** ს. მძლეობა, მორევნა, побѣда, ვეფხ. 8; 1 ქართლ. 301; რუსუდ. 683; მარგ. 2—184.

**მძლიერი,** ნ. მძლე. შავი 36.

**ოყარი**, ს. მფრინვ. კაკაჩა, пилюкъ, сычъ (пт.), ბაყაყი ჭამია, цапля, ერის. ლ.

**ოყნა**, ს. უკანა ტანიდამ შესასხმელი სასაქმებელად, клистиръ.

**ოყრის ჯილა**, ს. ზილფი, კავი, локонъ, საბას ლექს. ნ. ზილფი.

**ოშვა**, სს. паханіе, (ვოშავ, სრ. არა აქვს), ზ. მ. ვჴხნავ მიწას, пахать, ნ. აოშვა.

**ოშთაყვირი**, ს. ნ. ორთაყვირი; ახმახი, უშვერი დიდი ტანის კაცი, верзило, дубина.

**ოშმე**, ს. ღვინის ამოსაღები დიდი კვახი, კოკოშა, ковшъ изъ тыквы для вина.

**ოშმეშა, ოშოშა, ოშოშია**, ს. მცენ.; будра, кротовикъ, ბუნ. ლ.; პ. ფ. ლ. котовникъ, ერის. ლ.

**ოშხივარი**, ს. სქელი ორთქლი, густой паръ; газъ; ფიზ. 36; ბუნ. ლ.

**ოშხარი**, ნ. ჩხნდე.

**ოშხივარი**, ნ. ყარყატი, ერის. ლ.

**ოჩანობა** (ოჩანობს ცხენი), ზ. უ. გაქირობს ცხენი, ურჩობს, артачиться (о лошадяхъ), неповинуется.

**ოჩოპინჭრე**, ს. მონადირენი უხმობენ ქაჯსა ან ალსა, რეცა წინამძღომელსა და მაცარებელსა ნადირთასა, лѣшій, панъ.

**ოჩხარი, ან ოჩხრობა** (სომხ.), ს. უქონელნი კაცნი განუმზადებენ სტუმართა ხერსა და იგინი შეძლებისამებრ მისცემენ შესაწირავსა; შესაწირავი, денежное пожертвованіе въ пользу неимущаго.

**ოჩხი**, ს. თევზთ საბუნაგე, логовище рыбъ; садокъ.

**ოჩხოლი**, ს. ურჩხული, ქვეწარმავალი, მძრომი, земноводное животное, гадъ; напр. лягушка, черепаха, ящерица, ბუნ. ლ; ისაი. 50—39.

**ოცება** (ვა), ზ. მ. ოცად გავხდი, удвадцетерить; მით პატიჟი, ეოცების, ვეფხ. 139, тяжкое положеніе, удвадцатеряется.

**ოცება** (ვაოცებ, -ცე), ზ. მ. გავაკვირვებ, удивлять, (ვიოცებ, -ცე); ზ. მიჩ. გავიკვირვებ, удивляться, (ვეოცები, -ცე), ზ. თვ. საკვირველად ვეჩვენები, გავუკვირდები; казаться удивительнымъ, (მეოცების, -ბა), ზ. მიჩ. მეკვირვების, диво мнѣ; ეოცების სიახლოვე საყვარლისა, ვეფხ. 139; привидится мнѣ близость любезной.

**ოცი**, რიცხ. ორჯელ ათი, ორი ათეული, двадцать, ოცდა ათი, რიცხ. სამჯერ ათი, тридцать, ოცდა მეათე, тридцатый, **ოცდა ათეული, ოცდა ათეულობა**, რიცხ. тридцать, ზროს. ხრონ. 25, ოცოცი თუმანი, по двадцати тумановъ.

**ოცნება**, სზ. სიჩქურე, ზმანება; მოჩვენება, мечта, мечтаніе; диво; ვისრ. 140; привидѣніе, რუსუდ. 172; (ვიოცნებ, ვოცნებ, -ნე), ზ. უ. ვიჩქურებ, შეცთომილად ვჭფიქრობ, мечтать, мнить; (ვეოცნები, -ნე), ზ. თვ. მოვეჩვენები, მოვესიზმრები, присниться, привидѣться, მეოცნების, -ცნა), ზ. თვ. მომეჩვენა, привидѣлось мнѣ, ვეფხ. 110; კავშ. 30.

**ოწინარი**, ს. ამართული ძელი თავ-გახვრეტილი, რომელშიაც გაიყრება ძელი ლატანი ასაწევ დასაწევი, მაღლა ასაწევად ქვათა და სხვათა შენობის სახმართა ან წყლის ამოსაღებად ჭისაგან; рычагъ для подниманія тяжести или для черпанія воды изъ колодца; რ. ქ. ლ. ნ. ჩ.

**ოჭვა** (ვოჭავ, სრ. არ იხმარება), ზ. მ. შევმოს თვალ მარგალიტით, усыпать дорогими каменьями.

**ოჭო**, ნ. ჩ. 15?

**ოხ**! შორისდ. охъ!

**ოხა**, სს. ვაება, ვალალი, ოხრვა, оханье, (ვოხავ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვვაებ, ვოხრავ; охать, вздыхать, ვეფხ. 1254.

**ოხა**, სზ. ვედრება, ხვეწნა; შუამდგომელობა შეწევნისათვის; моленіе, мольба; молитва; ходатайство, представительство; ოხითა, ს. საეკკლესიოს წიგნთა შინა ოხითა ეწოდების ტროპარსა მის დღის წმინდისასა, სადაც მოიხსენებს მეოხებასა მისსა წინაშე ღვთისსა; тропарь; **ოხითა**, представительствомъ; (ვიოხ, -ხე), ზ. მ. ვევედრები, ვხვეწნი; ვსთხოვ შუამავლობას, მოხმარებას; просить, молить о заступничествѣ; მარტ. 1—67; იერემ. 7—1; მიოხე, моли за меня, 1 ქართლ. 310.

**ოხერი**, ზედ. უპატრონო, ხელ-აღებული, დატევებული; მოძაგებული პატრონისაგან; покинутый, безпріютный, оставленный; запущенный, запустѣлый; ოხერი სახლი, запущенный, оставленный домъ; ვეფხ. 1002; საქმ. 1—19; ისაი. 1—7; ოხერი კაცი, человѣкъ неимѣющій ни пріюта, ни родственниковъ; ოხრად დაგირჩეს ქონება, чтобъ твое имущество сгибло, ოხერი და შენი პირი მიწისა, страна запустѣлая и обитаемая, ვისრ. 72; შე ოხერო, ты безпріютная голова; ოხერ მყოფელი, ს. გამაოხრებელი, опустошитель, ოხრად დავრჩი, остался безъ пріюта и родства; ბარუქ. 4—20.

**ოხი** (ოსმალ.) ს. მონადირე, охотникъ, **ოხი-ყორჩი**, ს. ყორჩნი მონადირენი, егерь, რუსუდ. 365, 366.

**ოხრა**, ს. ყვითელი წამალი, охра.

**ოხრა, ოხრვა**, სს. вздохъ, стенаніе; шумъ, звукъ; ოხრა ღელვისა, шумъ волнъ, -წყლისა, шумъ водъ, ისაი. 17—13; 1 ქართლ. 270; (ვოხრი, ვოხრავ სრ. არა აქვს; ვიოხრი, -რავ, -რე), ზ. უ. ვჴკვნესი სამწუხაროს ხმით; ვჴსძნობ (საკრავთა თვის); ვჴბგერ (უსულოთა თვის), ვჴხმიანობ; охать, стонать, вздыхать; шумѣть, гремѣть, издавать звукъ; ლუკ. 21—20; მარტ. 2—335; ფსალ. 45—3; 64—7; ისაი. 17—13; იერემ. 48—36; საქმ. 2—1; 1 კორ. 13—1.

**ოხრახოში**, ს. მცენ. петрушка.

**ოხრება**, სს. раззореніе, (ვა), ზ. მ. აღვაოხრებ, მოვაოხრებ; раззорять, опустошать, (ვოხრდები, -დი), ზ. ვდ. მოვოხრდები, раззоряться, опустошаться.

**ოხრება** (ვი), ზ. უ. ამოვიოხრებ, вздыхать, охать.

**ოხრობა**, ს. დაქცევა; უპატრონობა; раззореніе, опустошеніе; покинутость, запустѣлость; დაბად. 43—7; რუსუდ. 303; ერ რა ოხრობაა, какая напасть, какое невзгодье.

**ოხროხუში**, ს. მცენ. петрушка.

**ოხტაში მოხვლა** (იმის ოხტაში მოვალ, ე. ი. მოვურიგდები, доконаю, приберу къ рукамъ.

**ოხუჯობა** (ოსმალ.), ს. კაცია 7, ალერსი, პირფერობა, ласки, ბიანკ. ლ.; шутки; ივერია: № 2—14; 1878 г. (ვოხუჯობ) куролесить.

**ოხჭანი** (სომხ.), ს. დასასრული, ბოლო, დასრულება, конецъ, ფსალმ. 118—96.

**ოჯახი** (ოსმ.), ს კერა, ცეცხლა პირი; სახლი, სახლობა, კომლეული; очагъ; семья, дымъ; ოჯახის შვილი, знатный по происхожденію; ანც. 6—6; **ოჯახქორი** ოჯას დაქცეული, разорившійся; შენი ოჯახი დაიქცეს, да разрушится твой очагъ; ს. უპატრონო, безпріютный, ანც 2—23; 3—27;

**ოჯახობა**, ს. სახლობა, ჯალაბობა, семейство, კაცია 16, домоводство.

**ოჯინჯახი**, ს. ნიგოზი წყალში გაქნილი, грецкій орѣхъ, разведенный въ водѣ.

**ოჯიჯი**, **ოჯოჯი**, ს. აშრიალა მეგრულად, сѣть для ловли ястребовъ.

**ოჰ!** შორისდ. ოხ, охъ, ой; ერისთ. 153.

## პ

**პ**, არის უხმო ასო ქართულის ანბანისა, წოდებული პარ; რიცხვში დანიშნავს ოთხმოცსა, ფულის ანგარიშში ნიშნითურთ პ῀ ოთხმოც თუმანსა; წვრილს ფულის ანგარიშში 16 ფულსა ან 4 ბისტსა ან რვა კოპეიკსა; ქარაგმიანნი ლექსნი ამ ასოთი იწყებიან: პ῀ი (პირველი); პ῀დ (პირველად).

**პ**, იხმარების ზოგჯერმე ნაცვლად ბ ან ფ; მაგალ: ეპისკოპოზი, ებისკოპოზი ან ეფისკოპოზი; პალანი, ფალანი; პრპენი, ბრპენი; პრკე, ბრკე; პრწკალი, ბრწკალი და სხ.

**პაეგრაცი**, ს. მცენ. ექვსთადლეში?

**პაემანი** (სომხ.), ს. ვადა, შეპირებული დრო, срокъ, ვეფხ. 846, 1322; **პაემნობა** (ვუ), ზ. მ. დროს დავუნიშნავ, назначить время, срокъ, ვისრ. 7.

**პაექრობა**, სხ. ბაასი; ცილობა, прѣніе, диспутъ; 1 ქართლ. 259; და ისრაილთა თანა პაექრობა ჰყოს, онъ будетъ имѣть прѣніе съ Израилемъ, მიქია 6—2.

**პავაზაკი** (სომხ.), ს. ხალთა-გუდა, პარკი, сакъ, мѣшокъ, იხაი. 46—6; იგავი 1—14.

**პაზიონი**, ს. ქვა, топазъ, ერის. ლ.

**პაიკი**, **ფაიკი** (სპარს.), ს. მალე-მსრბოლი, შიკრიკი; ნარდთა და ჭადრაკთა კაცები, скороходъ; пѣшка въ Шахм. игрѣ; ქილ. 58.

**პაიჭი**, **პაჭიჭი**, ს. წვივზედ საცვამი; паголенокъ, стиблетъ, чевяки, ноговица.

**პაკეთი** (ფრანც.), ს. მოკითხვის წიგნის ჩასადები, пакетъ.

**პალანი**, **ფალანი** (თათრ.), ს. კურცანი აქლემთა, სახედართა და სხ. вьючное сѣдло, დაბად. 31—34; ქილ. 298.

**პალატი** (ლათინ.), ს. დარბაზი სასძლო, სამეფო სახლი დიდი და ვრცელი, палата; чертогъ; зало; დარეჯ. 2—96; რუსუდ. 764; სიბრ. 105.

**პალაური**, ს. ხათევზე, садокъ.

**პალდუმი**, ს. ჯორთ საბარკლე; საბ. ლ. шлея, ნ. საძუვე, лямка, რ. ქ. ლ.

**პალეგარცი**, ს. მაზრა, პოდირი, ვარმანდი, მონაზონთ წამოსასხამი, монашеская мантія, მარც. 1—41.

**პალეკუნთი**, ს. ფოფხი, ხვეული ქადა; завитой сдобный хлѣбъ, საბ. ლ; ნ. ნაზუქი ან პლაკუნცი.

**პალვანდი**, ს. ცხენთ ფეხთ სახლათი თასმა, დუშაყი; ремень, საბ. ლ.

**პალო** (ლათინ. palus), ს. მცირე მანა მიწაზედ დასარჭობი დასაბმელად ხვასცანგთა; колъ, спица.

**პამპლავაქი**, ს. მეცინარა, მარიგებელი, совкій, кто безъ различія вовсе вмѣшивается, საბ. ლ.

**პამპულა**, ს. მასხარად ასაგდები კაცი, посмѣшище, კაცია 122; ერისთ. 2—25, 92.

**პანაშვიდი** (ბერძნ.). ს. ლოცვა მიცვალებულთა თვის, панихида, სამ. სომხ. 353.

**პანდუქნიონი** (ბერძნ.) ს. ქარვასლა, კაპილიონი; მოგზაურთ სადგომი, постоялый дворъ.

**პანტა**, ს. კვიჭიჭა, ტყის მსხალი, лѣсная, кислая груша, **პანტაფშუტა**, **პანტაფშატი**, მცენ. лоховая груша, ერის. ლ.; **პანტაგაშლი**, ს. ვაშლის ერთგვარი, ბაქრ. 1811; лѣсная груша, განმ. ვეფხ. თ. 868.

**პანღური**, **პაღური**, **პანჩური**, ს. უკანიდამ მუხლის კვრა, толчекъ, тычекъ колѣномъ, ანც. 4—16; პანღურის ამოკვრა, дать кому тычекъ ногою, პანღურის ცემით გაგდება, выгнать кого въ зашей, ერისთ. 2—7. [училище.

**პანციონი** (ფრანც.), ს. სასწავლებელი, пансіонъ,

**პანჭკალი**, ს. წყალში ჩხუპვა, ერისთ. 2—96, плескаться въ водѣ.

**პაპა** (ბერძნ.), ს. ბაბუა, მამის მამა; სვანეთში: მღვდელი; дѣдъ; у Свановъ: жрецъ; ვეფხ. 595; ბუნ. კ. 259; მამა პაპანი, отцы и дѣды; პაპის პაპა, прадѣдъ, **პაპაზგუდა**, ს. ბაბუსაგზალა, ფჰუ, ბურბუშელა, ბაბუას წვერა, მცენ. одуванчикъ, plante: Taraxacum officinale; ბუნ. ლ.; черный глодъ, ბუნებისს. ლ.; **პაპისწვერა**, ს. მცენ. ქოჩიოტა, კვარაკუნჩხა, ტკვარჩელია, ტყუტყუცია, дрявка (раст.), ერისთ. ლ.; **პაპის პაპეული**, ზედ. მამა პაპეული, родовой, **პაპისეული**, პაპეული, ზედ. პაპის ნაქონები, дѣдовскій, дѣдовъ; ს. პაპის მამული, дѣдина, ქილ. 274.

**პაპა** (ბერძნ.), ს. რომის უპირატესი მამათ-მთავარი, Папа, римскій первосвященникъ.

**პაპანება**, **პაპანი**, ს. ხვარშაკი, უზომო სიცხე, зной, жаръ; საბ. ლ.; ბუნ. ლ. **პაპანაქი**, **-ქები**, ს. იგივე პაპანება; ბუნ. კ. 187.

**პაპირი** (ლათ. papyrus), ეგვიპტური მცენარე, რომელისაც უშინაგანესსა ქერქსა ხმარობდნენ ძველნი საწერად ქაღალდის მაგიერ; папиръ (растеніе); бумага изъ этого растенія.

**პაპიროსი**, ს. თამბაქო შეხვეულს ქაღალდში მოსაწევად, папироса.
**პაჟარნი** (რუსულ.), ს. ცეცხლის გამქრობი, пожарный.
**პარაკად**, ბერძნ. უნებურად, უნებლიეთ, невольно, წათ ცხოვ. 538; და პარაკად წარიყვანეს ხვიმონ ვინმე და სხ. и противъ воли заставили мимо шедшаго Симона, მარკ. 15—21.
**პარაკლისი** (ბერძნ.), ს. სავედრებელი ლოცვა, молебенъ.
**პარაკლიტონი** (ბერძნ.), ს. წიგნი საგალობელთა: რვა ხმა; октоихъ.
**პარასკევი**, ს. მეექვსე დღე კვირიაკისა, რომელა აფროდიტსა, пятница, წითელი პარასკევი. დიდი პარასკევი, великая пятница, **პარასკევობით**, ზზ. პარასკევს დღეს, по пятницамъ.
**პარაფსიდი**, ს. საკმევლის ჭურჭელი, საბ. ლ; ლევიტ. 7—14; ладанница, сосудъ для храненія ладана.
**პარეგავლატი**, ს. შესამოსელი, გამოსლ. 36—32; риза.
**პარება** (ვა), ზ. მ. ჩუმად გავატარებ ან გავიტან; уводить, уносить украдкою; (ვიპარები, -რე), ჩუმად წავალ, уходить украдкою, (ვეპარები, -რე), ზ. თვ. ჩუმად მივალ, მივეპარები, подкрадываться, подходить украдкою, გული მეპარება, ე. ი. გული მიმიდის, ნ. გული, теряю сознаніе.
**პარეხი**, ს. კლდის ქვაბი, სადგური, пещера, განმ. ვეფხ. თეიმ. 1488; მარტ. 1—342; пропасть, ბეჭედი ხოლომონ II იმერთა მეფისა; გრძელ-კუდ ბანჯგვლიან ძაღლი, пушистый хвостъ у собаки, საბ. ლ.
**პარვა**, სხ. воровство, პარვით, ზზ. воровски, украдкою; (ვჰპარავ, -რე), ზ. მ. მოვიჰპარავ ვისმე რასმი, красть у кого что, (ვიპარავ, რე), ზ. მ. ვჰქურდობ, воровать, 2 ქართლ. 199; (ვეპარვი, -ვე), ზ. თვ. მივეპარები, ქურდულად მივალ, подкрадываться.
**პარი**, ზედ. რიც. იხმარების რთულად, მაგალ. წინაპარი, первый, საბა ორბელ. იობა 3—2; 1 მეფეთ. 10—5; ახალს დაბეჭდილს დაბადებაში ჰწერია: წინასწარი.
**პარია**, ს. ქურდი, воръ.
**პარკი** (სომხ.), ს. მცირე ტომარა ლაზლისა ან ტილოსი, мѣшечекъ, -მწვანე ლობიოსი, струкъ, семянникъ бобовъ, гороха и т. п. პარკი ბამბისა, коконъ, кожушокъ въ которой лежитъ личинка хлопчатой бумаги; -ლობიოსი, струкъ, სატაჭე პარკი, кожушекъ шелковичной гусеницы, кокона, куколка; запрядка.
**პაროფსიდი** (ბერძნ.), ს. პინაკი, ბადია, სინი, блюдо, подносъ, მატ. 23—25, 26, სასაკმევლე, кадильница, რიცხვ. 7—14.
**პარსვა**, სხ. бритье, (ვჰპარსავ, -სე), ზ. მ. ვჰყვევნავ, -ნე, მოვჰპარსავ თმას სამართებლით брить, (ვიპარსავ, -სე), ზ. მ. თავს მოვიპარსავ, бриться, პარსული, პარსვილი, бритый.
**პარტახტი**, ს. უმუშავარი ვენახი, აბეჩხარი, запущенный виноградникъ, -მამული, пустопорожная земля, გიორგი მეფის სამ. 28; ბაქრ. 327.
**პარტახტი**, ს. ხნენის მსხმო, ფოლაქები, сыпь, красныя пятна, პ. ფ. ლ. **პარტახტებიანი** საოფლე, крапивная лихорадка.
**პარტყა-პურტყი**, ს. ხმაურობა მფრინველთა, шумъ, трескъ паденія птицъ, ბუნ. კ. 25.
**პარჭუკი**, ს. წვრილმანი ბარგი, ручной багажъ, ქილ. 664.
**პასენაქი**, ს. მეფის წინაშე მდგომი ხელჯოხიანი, მანდატური, წმინდათა ცხოვრება; ნახე მანდატური.
**პასექი**, ნახე პასქა.
**პასკუნჯი**, ს. მფრინვ. грифъ, ბუნ. ლ.
**პასტოფორიონი**, ს. სახლი საცავი ქონებისა, сокровищница, იერემ. 35—4, 5.
**პასუხება** (ვუ), ზ. მ. პასუხს ვაძლევ, მივუგებ სიტყვას, отвѣчать, (ვეპასუხები, -ხე), ზ. თვ. პასუხი მივეცემი, дать отвѣтъ, отвѣчать, 2 ქართლ. 435.
**პასუხი** (სპარს.), ს. სიტყვისგება, მიგება, отвѣтъ, რა პასუხია, какъ это возможно; პასუხის გება, -მიცემა (პასუხს ვუგებ, მივსცემ), ზ. მ. ვუპასუხებ, отвѣчать, 2 ქართლ. 477; პასუხის მიმგები, -მგებელი, -გამცემი, ს. მიმგებელი პასუხისა, отвѣтчикъ, რუსუდ. 528.
**პასქა, პასხა, პასექი** (ებრ.), ს. ჩინებული დღესასწაული ურიათა მოსახსენებლად გამოსლვისა მათისა ეგვიპტით; ან საუფლო დღესასწაული ქრისტეს აღდგომისა; пасха, ან გამომცხვარი პასექის პური, куличъ, პასექის კვირა, недѣля пасхи.
**პასხალია** (ბერძნ.), ს. დღე პასექისა ან გამორიცხვა პასექის დამდეგის დღისა, день пасхи; пасхальное счисленіе.
**პატა**, ზედ. პატარა, კნინი, მცირე, малый, небольшой, რუსუდ. 356, 723; პატა შევისვენოთ, отдохнемъ не много.
**პატაკარანი** (სომხ.), ს.?
**პატარა**, ზედ. მცირე, მომცრო; -ს. ბოვშვი, ყრმა; малый; небольшой; младенецъ, ребенокъ; -ზზ. მცირე, ცოტა, мало, не много, პატარა ხანს, на малое время, პატარა პური მაჭამე, дай мнѣ не много поѣсть, პატარა ღვინო დამალევინე, дай мнѣ не много вина выпить, **პატარაობა**, ს. სიმცირე, малость; младенчество; **პატარაობით**, ზ. ზ. სიყმაწვილით, съ малыхъ лѣтъ; **პატარება, პატარავება** (ვა), ზ. მ. შევამცირებ; умалять, уменьшать, (ვჰპატარავდები, -დი), ზ. ვდ. შევმცირდები, დავჰკნინდები, умаляться, уменьшаться.
**პატარძალი**, ს. ქალი ახალ ნაქორწილევი, новобрачная.
**პატიახში** (სომხ.), ს. ადგილის მთავარი, ერისთავი, воевода, 1 ქართლ. 57, 148.
**პატივება, პატიება**, სხ. прощеніе, (ვა), ზ. მ. გავაპატიოსნებ, პატივს მივსცემ, чествовать, отдавать кому почтеніе; რუსუდ. 337; 2 ქართლ. 564; ქილ. 270; ვაპატივებ მიწას, удобрять землю„ ბუნ. კ. 195; (ვა), ზ. მ. მივუტევებ შეცოდებას, შევუნდობ, прощать, извинять; სამ. ვახტ. 24, 267; 2 ქართლ. 527; (ვი), ზ. მ. გამოვსთხოვ ვისთვისმე შენდობასა, выпросить для кого прощенье, 2 ქართლ. 557; მარტ. 2—142; (ვიპატივები, -ვე), ზ. ვ. პატივი მომეცემის, почитаться,

მარტ. 2—142; (ვეპატივები, -ვე), ზ. თვ შევენდობი, прощается (вина), სამ. ვახტ. 249; (მაპატივებ, -ვე), ზ. მიჩ. შემინდობ; ან პატივს მცემ; прощаешь меня; чествуешь меня; სიბრ. 118; მოურავ. 28, მაპატივეთ, простите меня, извините меня, **პატივებინება** (ვაპატივებინებ, -ნე), ზ. მიჩ. ჩემის თხოვნით შენდობას აძლევ: прощать вслѣдствіе чьей либо просьбы, კაცია 29; (ვა), შევანდობინებ, заставить простить, (ვეპატივებინები, -ნე), ზ. თვ. შევუნდობ ვისმე რასმე, прощать кому что, 2 ქართლ. 370.

**პატივი** (სომხ.), ს. მართლ-სულობა, კეთილ სვინიდისიანობა; ღირსება; ჩინებულება, სახელოვნება; честь, честность, благородство души и чистая совѣсть; достоинство; почесть, почтенье, уваженіе; ფსალ. 28—1; 8—5; 48—13, 21; 98—4; რომაელ. 2—10; მდაბ. მიწის სასუქი, удобреніе, ბუნ. კ. 209; პატივს მოვითხოვ, извиняться; -საქონლისა, пометъ, навозъ, პატივი წერილისა, поля книги; бланка, ამავე პატივითა იკითხონ, пусть подвергнутъ одинокому наказанію; სამ. გიორგი მეფი. 15; შეჰსწირავდეთ უფალსა დიდებასა და პატივსა, воздайте Господу славу и честь; ფსალ. 28—1; პატივისდება (პატივსა ვსდებ), ზ. მ. ვსცემ, почитать, чествовать; **პატივის-ცემა**, სს. почтеніе; почесть; (პატივსა ვსცემ, -ვეც), ზ. მ. პატივს ვუყოფ, გავაპატიოსნებ, почитать, чествовать, благоговѣть, პატივ ეც მამასა შენსა და დედასა, почитай отца и мать; მატ. 18—20; პატივი გვცეს, они почтили насъ, **პატივსაცემელი, პატივსადებელი**, ზედ. ღირსი პატივისა, достойный почтенія, ქილ. 454, **პატივცემული**, ზედ. почтенный, **პატივის მცემელი**, ს. почитатель, **პატივის ყოფა** (ვუყოფ, ვუყავ), ზ. მ. პატივსა ვსცემ, почитать, **პატივის პყრობა** (პატივს ვუპყრობ, ვუპყარ), ზ. მ. почитать, პატივის მოყვარე, ს. პატივის მცემელი; 1 ქართლ. 413; ან დიდების მოყვარე, პატივის მეძიებელი, почитатель; честолюбецъ; პატივის მოყვარება, ს. დიდების მოყვარება, честолюбіе.

**პატიმარი**, ს. შეუკრავად ტუსაღი, арестантъ, **პატიმარ ყოფა** (ვჰყოფ, -ვჰყავ), ზ. მ. დავატუსაღებ, арестовать кого, **პატიმრობა**, ს. ტუსაღობა, арестъ, 1 ქართლ. 213; **პატიმრება** (ვა), ზ. მ. დავატუსაღებ, арестовать.

**პატინატი**, ს. ძველებური თეთრი, старинная монета, გუჯ. 20.

**პატიობა**, ს. გაპატიოსნება, პატივი, почесть, уваженіе, და ვითარცა მზე სწორ პატიობითა განუტეობდა ნათელსა, 1 ქართლ. 337, какъ солнце растилаетъ свои лучи на все одинаковымъ уваженіемъ.

**პატივოსანი, პატიოსანი**, ზედ. ღირსი პატივისა, პატივ-სადებელი; მართლ-სული, კეთილ-სვინიდისიანი; ჩინებული, მოსაწონი, საუკეთესო; ძვირფასი; почтенный; честный; славный, прекрасный; драгоцѣнный; პატიოსანი კაცი, честный человѣкъ, პატიოსანი სასახლე, прекрасный дворецъ, რუსუდ. 523; პატიოსანი გვამი, почтенная особа, პატიოსანი ქვა, драгоцѣнный камень, პატიოსნად შემკული, превосходно украшенный, ტიმ. 34; კარგი და პატიოსანი; очень хорошо и прекрасно; **პატიოსნური**, честный, **პატივოსნება, პატიოსნება, -სნობა**, ს. მართლ-სულობა, კეთილ-სვინიდისიანობა, პირიანობა, честность, 1 ქართლ. 324; რუსუდ. 432; ქილ. 421; (ვაპატიოსნებ, -ნე), ზ. მ. პატივცემულ ვჰყოფ, პატივს დავსდებ; дѣлать кого честнымъ; отдавать кому честь, чествовать; (ვჰპატიოსნობ, -ნე), ზ. უ. პატიოსნად მოვიქცევი, поступать честно, პატიოსნობა ადგილისა, ტიმ. 104, превосходство мѣста; გაცემა პატიოსნებისა, ვისრ. 71; торговать честью.

**პატიჟება** (ვჰ), ზ. მ. პატიჟს მივჰხდი, დავსჯი; მოვიწვევ, მოვიხმობ, лишать чести, наказывать; приглашать; взыскать, штрафовать; რუსუდ. 795; (ვი), ზ. მიჩ. მოვიწვევ, приглашать, (მპატიჟებ, -ჟე), ზ. მიჩ. приглашаешь меня, **პატიჟი**, ს. პატივის მიხდა, უპატოება; დასჯა, გარდახდევინება; ჭირი, განსაცდელი; სარჯელი; лишеніе чести; наказаніе; напасть, нападки рока, судьбы; бѣдствіе; ვეფხ. 115, 150; 241, 296; 1330; გიორგი მ. სამ. 1; ალბ. 66; პატიჟი დაიდება რჯულით, наказаніе полагается закономъ, ჩემი სიკვდილი შენ ჩემად პატიჟად ნუ გგონია, ты не думай, что смерть будетъ для меня наказаніемъ, ვეფხ. 803, პატიჟობა, სს. приглашеніе; (ვჰ), ზ. მ. მოვიწვევ, სტუმრად, приглашать, звать въ гости.

**პატნეზი** (სომხ.), ს. სიმაგრე, სანგარი დაზვინებული მიწისაგან ან ალიზთაგან გინა მესერი ძელთაგან; валъ, земляная насыпь; батарея, окопъ, бастіонъ, острогъ; 3 მეფე. 20—12; დან. 11—15; იერემ. 33—4, იეზეკ. 21—22.

**პატოანი**, ს. სარკმელი, окно, მამათ ცხ.

**პატრეტი**, ს. портретъ.

**პატრი** (ლათინ.), ს. მღვდელი ფრანგთა, патеръ, მროვ. 109.

**პატრიარქი** (ბერძნ.); ს. მამათ მთავარი, патріархъ, **პატრიარქობა**, ს. მამათ მთავრობა, патріаршество, ბერძნ. სამ. 128.

**პატრიკი** (ლათინ.), ს. ერისთავთ ერისთავი, главный воевода, 2 ქართლ. 97.

**პატრიოტი** (ფრანც.), ს. სამშობლო მამულის მოყვარე, патріотъ.

**პატრონება** (ვა), ზ. მ. მივსცემ სამკვიდროდ, საპატრონოდ; вводить во владѣніе; признать кого владѣтелемъ, царемъ; ვეფხ. 175, 504; (ვიპატრონებ, -ნე), ზ. მიჩ. პატრონად გავიხდი, გავიბატონებ; признать надъ собою власть чью или покровительство, 1 ქართლ. 192, 2 ქართლ. 102; (ვეპატრონები, -ნე), ზ. თვ. ვიპყრობ, ვჰფლობ, ვჰპატრონობ, владѣть, имѣть присмотръ; господствовать; 2 ქართლ. 117; რუსუდ. 875.

**პატრონი** (ლათ. patronus), ს. მფარველი; მფლობელი; патронъ, покровитель, хозяинъ, господинъ; господарь, владѣтель, ვეფხ. 153, 154, 397; ქილ. 432; ალბ. 42; გუჯ. 23; ყმისა და მამულის პატრონი, помѣщикъ, სახლის პატრონი, хозяинъ дома, მკვდრის პატრონი, საბ. ბერძნ. 135; ближайшій родственникъ покойника, душеприкащикъ.

**პატრონობა**, ს. მფარველობა, მზრუნველობა; მოვლა; ფლობა, მთავრობა; покровительство; уходъ за, присмотръ; владычество, господство, владѣніе; ვეფხ. 160, 162; გორგ. 259; სომხ. სამ. 1, 251; (ვჰ), ვჰმფარველობ, ვჰმზრუნველობ; მოვუვლი; ვჰფლობ, ვუფლებ, покровительствовать; имѣть присмотръ; владѣть, господствовать; ვეფხ. 167; რუსუდ. 916.

**პატრონ-ყმანი**, ს. ბატონი და ყმა, господинъ и крѣпостной, господинъ и подданный; ვეფხ. 75; **პატრონყმობა**, ს. ბატონყმობა, крѣпостная зависимость отъ господъ.

**პატრუქი** (სომ.), ს. ფითილი, შეგრეხილი ბამბა სანთელთა შორის ჩატანებული ან ბაზმაკთა შინა ჩადებული ანთებად; фитиль, свѣтильня, მატ. 12—20; **პატრუქი მუწუკისა**, ე. ი მუწუკთა შორის მოგროვებული და გამაგრებული მანკი, რომელიც დამწიფების დროს გამოვარდების; затвердѣлый гной въ ранахъ, заволока.

**პატრუცაგი**, ს. მიწერილობა მეფისაგან მეფესთან, переписка царей, 1 ქართლ. 120; ნ. წერილი.

**პატრუჭაგი** (სომხ.), ს. საკლავი ცხვარი ან თხა, овца на убой, დან. 14—31, 32.

**პაქსიმადი** (ბერძნ.), ს. ორცხობილა პური, сухарь, ანდრ. 14, 44.

**პალგი**, ს. დიდი მუცელი, пузо, пузище, **პალგიანი**, ზედ. მუცლიანი, დიდ-მუცელა, пузатый.

**პალუდი**, ს. კიდობანივით, ларь.

**პალური**, ს. ცხოვ. крабъ (ракъ).

**პალური**, ნ. პანდური.

**პაშტა**, ს. ერთი ქრთილის მარცვლის წონა, грань (мѣра), ფიზიკ. 36, პაშტა ხანი, ე. ი. ცოტა ხანი, не много времени, ვეფხ. 417, რუსუდ. 557.

**პაშტი**, ს. ხორბლის საკმაზავი ცხრილი, рѣшето.

**პაჩი**, ს. მდაბ. კოცნა, поцѣлуй, ერისთ. 2—152; ანტონ. 4—57.

**პაწა, პაწაწა, პაწაწინა, პაწაწკინტელა**, ზედ. ფრიად მცირე, малый, крошка, ჩონგ. 145.

**პაწია, პაწიკელა, პაწუა**, ს. მატრაკვეცა, პატარა გოგო ან ბიჭი, дѣвчонка, мальчишка.

**პაჭანაგი**, ს. საკოჭური პაიჭისა, საბ. ლ. стрипки.

**პაჭანიგი**, ს. Печенѣгъ, 1 ქართლ. 48.

**პაჭენიზი**, ს. გარდანაწერი, პირი წერილისა, копія, списокъ.

**პაჭიჭი**, ნ. პაიჭი.

**პაჭუა**, ს. ცხვირ ბრტყელი და მოკლე, курносый.

**პახტა**, ს. მახტი, წლის გამოსაღები ერთის თემისა გარდაკვეთით, годовой оброкъ съ какой либо провинціи.

**პედანტი**, педантъ, თავხედი. [теринарный врачъ.

**პეიტარი** (არაბ.), ს. ბეითალი, ცხენის მკურნალი, ве-

**პეგში**, ს. ერთი მუჭა რამ, горсть чего, ქიმია. 268; ნ. პეშვი.

**პელაგონი** (ბერძნ.), ს. ზღვა; море, საბ. ლ.

**პელეგო**, ს. იგივე პელაგონი, ზღვა, море, მარტ. 1—84, 125; წყობ. 73.

**პელტა** (ლათინ. pelta), ს. მომცრო ფარი, небольшой щитъ, საბ. ლ.

**პენტეკოსტე** (ბერძნ.), ს. მარტვილია, მეერგასე დღე, пятидесятница, საბ. ლ.

**პენტელა**, ს. ხელოსანი მპენტავი ბამბისა, მატყლისა; кто взбиваетъ вату, шерсть.

**პენტვა, პენტა** (ვჰ), ზ. მ. ვჰსწეწ ბამბას ან მატყლს ჯოხის ცემით, взбивать вату и т. п. (ვიპენტები, -ტე), ზ. ვ. გავიწეწები, взбиваться.

**პენცია** (ფრანც.), ს. ულუფა ნამსახურობისა, пенсія.

**პეყო, პეყური**, ს. წყალთ პერეული, пѣна (о водѣ), საბ. ლ.

**პეპელა**, ს. მწერი დიდროვან ფრთებიან და ჭრელი, бабочка. [8—9.

**პეპელი**, ს. ოქროს ფიცარი, золотая доска, ლევიტ.

**პეპლვა** (ვჰპეპლავ, -ლე; ვიპეპლები, -ლე), ზ. უ. მფრინველთათვის: ალვირევი, ვხურაობ; (о птицахъ): топтать, совокупляться.

**პეპლი, პეპენი**, ს. პირზე ჭორფლი, ფერის ჭამელა, веснушка, პ. ფ. ლ.

**პერანგი** (სპარს.), ს. კვართი, შიგნიდამ საცმელი სამოსელი ტანისა, рубашка, **პერანგის ამხანაგი**, подштанники, ვეფხ. 120, 1249; პერანგი ტრაპეზისა, рачица престольная, **პერანგოსანი**, ზედ. პერანგიანი, одѣтый въ рубашку, ვეფხ. 1349.

**პერეული**, ზედ. ქაფიანი, пѣнистый, ტიმ. 113; ან თვით ქაფი, пѣна, რუსუდ. 202.

**პერექლი**, ს. დიდი დაფარნა, травоздухъ, покровъ св. сосудовъ.

**პერი**, ს. ქაფი, пѣна, накипъ, -ზღვისა, пѣна морская.

**პერიოდი**, ს. მოქცევი რამდონთამე წელთა; რიტორულად: ერთი ან რაოდენიმე წინა-დადებანი ურთიერთარს მოკიდებულნი და სრულის ჰაზრის მქონნი, періодъ.

**პერიკმები** (ბერძნ.), ს. ხამლი, ჩექმები, сапоги, დან. 3—21.

**პერიპატოელი** (ბერძნ.), ს. ბერძნულად მოარული, ვინაიდგან არისტოტელმა შემოილო სწავლა მოწაფეთა სიარულითა სასწავლებელსა შინა, ამად შედგომილნი მისნი იწოდებოდნენ პერიპატოელად, შავთ. 53, перипатетикъ, послѣдователи Аристотеля, ხოლო სასწავლებელსა მათსა ეწოდებოდა პერიპატოული, перипатетическая школа, კავშ. 18.

**პერიფრაზი** (ბერძნ.) ს. გარდათქმითი განმარტება ლექსთა, перифразисъ.

**პერო**, ს. ქაფი, пѣна, ქილ. 171; **პეროვანი**, ზედ. ქაფიანი, пѣнистый, **პეროვნება** (ვჰ), სამღვთო წერილში: ვჰპერობ, 3 პირი, ჰპეროის, უსრ. ვჰპეროოდი, მარკ. 9—18, 20); ქაფს გამოვუშვებ პირიდამ, ქაფი მომდის, испускать пѣну, **პერუელი**, ს. პერი, დორბლი ქაფივით, пѣна, რუსუდ. 467.

**პერპერა**, სპარსულია, ს. ოქროს ფული, золотая монета, ვეფხ. 1431; ქილ. 512.

**პირხმელი**, ს. პირზედ გამდარი, худой.

**პეტავი**, ს. ერთგვარი თევზის ბადე, рыболовная сѣть, საბ. ლ. ბაქრ. 330.

**პეტაკი**, ს. ნახე სპეტაკი, რუსუდ. 984.

**პეტალო, პიტალო** (ბერძნ.), ს. მეტალთ ფურცელი, ჯილჯილა, ან საჭედარი, металлическій листъ, ან ფორტალი, фольга; გამოსლ. 28—36; ბუნ. ლ.; -კლდე, ე. ი. სალი, ფიქალი; каменистая гора.

**პეტი** ან სპეტი, ნ. ქირშანი, бѣлила (краска).

**პეტი**, ს. მფრინველია, птица, ბუნ. ლ.
**პეტაგოგი**, ს. დახელოვნებული ყრმათა სწავლაში, педагогъ.
**პეტაგოგია**, ს. სწავლის სწავლა, педагогія.
**პეტრახილი**, ნ. ეპიტრაქილი; მროვ. 20.
**პეტრეტიკონი**, ს. ეტრატი, თხის-ტყავს ქაღალდი, пергаментъ, ვისრ. 135.
**პეშვი**, ს. ორი ხელი მომუჭვილი, ბლუჯი, пригоршня.
**პეწი**, **-წიანი**, ს. გამოკანკლული, чопорный.
**პვირიანი**, ს. თაგვმარილა ან კვესი, кварцъ; кремень, ბუნ. ლ.
**პიდალიო** (ბერძნ.), ს. აფთიონი, ტიმონი, ნავის სამართი საჭე, руль.
**პიდინი**, ს. სამწეროზელი, вѣеръ.
**პითიკა** (ბერძნ.), ს. ჯასაკ მცირე კაცი ან მაიმუნი, карликъ; обезьяна; 3 მეფეთ. 10—22.
**პითონი** (ბერძნ.), ს. მისანი ღელაკაცი, ქურუმი კერპთა, пиѳія, жрица, საქმ. მოც. 16—16; სული პითონი, духъ прорицательный, гадательный, საქმ. 16—16.
**პილენძი**, ნ. **სპილენძი**; **პილო**, ნ. **სპილო**.
**პილპილ**, ნ. პირპირ, **პილწება**, ნ. **ბილწება**.
**პილპილა**, ს. სოკოა, груздь, ნ. ჩ. ლ.
**პილპილი** (სპარს.), ს. მგორვალა, перецъ.
**პილწი**, ნ. ბილწი, ვისრ. 71; **პილწება**, ნ. ბილწება; **ბილწობა**, ნ. ბილწობა.
**პინა**, **პინაკი** (ბერძნ.), ს. დიდი თეფში ხისა, блюдо деревянное, გამოსლ. 25 — 29; მატ. 26 — 23; რიცხვ. 4—8.
**პინაზი**, ს. ზუმილი, морское перо, пернатка (раковина), ბუნ. ლ.; каракатица, ერისთ. ლ.
**პინაქსი** (ბერძნ.), ს. ზანდუკი, სარჩევი წიგნისა, оглавленіе книги.
**პინჩვი**, ს. ნესტო, ცხვირის ხვრელი, ноздри.
**პიპო**, ს. ბუზია ძლიერ მკბენარი, муха кусачка, ბუნ. ლ.; кроволизъ дождевой, ერის. ლ.
**პირად**, ზზ. ზეპირად ან პირისპირ; изустно, словесно; лично; **პირადი**, ზედ. თავისი, личный; **პირად-პირადი**, ზედ. ფერად ფერადი, მრავალნაირი, многоразличный, разнообразный, ფსალმ. 44—10; შავთ. 76; ერთპირადი რიცხვი, ე. ი. ჯამი, ჯუმლა, сумма, данное, **პირად პირადად**, ზზ. разнообразно, -განშვენებული, разукрашенный, შავთ. 76; პირად პირადთა მწერალთაგან, отъ различныхъ писателей; **პირად პირადობა**, ს. ფერად ფერადობა, разнообразіе, -შენობისა, разнообразіе строенія, ტიმოთ. 21; -სამკაულისა, разнообразіе въ украшеніяхъ, ტიმოთ. 172; **პირადობა**, ს. პირზედ დგომა, постоянство въ словѣ; личность, რ. ქ. ლ.
**პირ-ალმასი**, ს. მჭრელი, острый, **პირ-ალმასობა**, ს. მჭრელობა, острость.
**პირამიდა** (ბერძნ.), ს. გოდოლი სამკუთხად ან ოთხკუთხად ქვითკირით ნაგები, ძირს ფართო და თავს შევიწროებული, пирамида.
**პირატი**, ზედ. იხმარების უარყოფითად: უპირატესი, первѣйшій, первенствующій, უპირატესი მღვდელთ-მთავარი, первосвятитель, **პირატება** (ვა), ზ. მ. პირველს ხარისხს ვაძლევ, давать преимущество, **პირატობა** (ვჳ), ზ. უ. ვუპირველესობ, первенствовать, (ვეპირატები, -ტე), ზ. თვ. ვუფროსობ ვის ზედმე, имѣть преимущество передъ кѣмъ.
**პირ-აღებით**, ზზ. პირახმით, პირდაღებით, разинувъ ротъ; **პირაღებული**, осмѣянный; **პირად-აღებული**, -მაგალ. თემთაგან პირად აღებული, непопулярный, სიბრ. 88; -წყევლა, громко проклинать кого, ქილ. 126.
**პირ-აღმა**, **პირ-აღმართ**, ზზ. პირზეით, წინა-აღმდეგი ამისა პირქვე, лицемъ вверхъ; პირაღმა დაეცა, упалъ на спину, т. е. лицемъ вверхъ; 1 ქართლ. 354, 382.
**პირ-აღმართი**, ზზ. იგივე პირაღმა; **პირაღმართი**, ს. -ძნელი ასავალი მთაზედ, крутой восходъ на гору.
**პირ-აქეთ**, ზზ. ამმხარეს, წინა აღმდეგი ამისა პირიქით, по сю сторону, **პირ აქათი**, ზედ. აქეთი მხარე, по сю сторонній, გუჯ. 9.
**პირ-აშკმული**, ზედ. პირ დაღრენილი, პირ დაღებული, разинувши ротъ, пасть.
**პირ-ბადე**, ს. თხელი ნაქსოვი პირზედ ჩამოსაფარებელი ქალთა, вуаль, покрывало, ერისთ. 196.
**პირ-ბამბა**, ს. მცენ. царскій скипетръ, медвѣжье ухо, ბუნ. ლ.
**პირ-ბნელა**, ს. მცენარეა; бодрецъ раст. პ. ფ. ლ.; черноголовникъ, ერის. ლ.
**პირ-ბნელი**, ზედ. პირშავი, დამნაშავე, виновный, виноватый, ვეფხ. 1239.
**პირ-ბუტაყი**, ზედ. პირზედ გაბერილი, дутикъ, надутый.
**პირ-გამეხებული**, ზედ. პირდაღრენილი, ვეფხ. 517; разинувши пасть.
**პირ-გამქუშავი**, ზედ. მრისხანე სახის მქონი, звѣрское, злое лице.
**პირ-გაუთავებელი**, ზედ. პირობის არ გამტანი, нарушающій слово, измѣнчивый.
**პირ-დადგომა**, ს. **პირ-წაყენება**, очная ставка, ბერძნ. 309.
**პირ და პირ**, ზზ. პირის პირ; პირად; лично, словесно; противъ, насупротивъ; ერისთ. 195; ბუნ. კ. 10, 189; **პირ-დაპირება** (ვუ), ზ. მ. პირ და პირ დავუდებ, противупоставлять, (ვუპირდაპირდები, -დი), პირდაპირ დავუდგები, წინა-აღვუდგები, противустоять, **პირდაპირობა**, ს. განრემზომობა, პირის პირ-მდგომარება, противуположность, (მოპირდაპირდები, -დი), ზ. მიჩ. წინა აღმდეგი, მომიხდები, ты возстаешь противу меня.
**პირ-დაზწავლა** (პირ დავისწავლი), ზ. მ. ზეპირად დავისწავლი, გავიზეპირებ, вытвердить, выучить наизусть, ვისრ.
**პირ-დაუბანელი**, ზედ. უწმინდური, ბინძური, неряха, мохрякъ.
**პირ - დაუყოფელი**, ზედ. შეუბეზღებელი, ბრალდაუდებელი; неподлежащій обвиненію.
**პირ-დაქცეული**, ს. სოსვილი, ხენი ხორცთ მძოვარი, ракъ внутренній (болѣзнь), სიბრძ. 98.
**პირ-დაღებული**, ზედ. პირღრენია, разинувшій ротъ.
**პირ - დაღრენილი**, ს. გამოშტერებული, ჩერჩეტა, розиня.

**პირ-დაღმა**, ზზ. პირქვე, на ницъ, вверхъ дномъ, კაცია 35.

**პირ-დაღმართი**, ს. ძნელი ჩასავალი მთაში, крутой сходъ съ горъ.

**პირ-დაღრენილი**, ს. პირღრენია, разиня.

**პირ-დაღრომილი** და არა დაღვრემილი, задумчивый, ივერი. № 1, 37.

**პირდაცული**, воздержанный па языкъ.

**პირება**, ს. გვამოვნება, თანაარსი ხატი ბუნებისა, υпостась.

**პირება** (ვაპირებ, ვუპირებ, -რე), ზ. მ. განვიზრახავ, მოვიწადინებ, ვიგულვებ, намѣреваться, имѣть въ виду, 2 ქართლ. 462; რას მიპირებ, что ты намѣренъ дѣлать со мною, ხიბრ. 132; ალექს. 154; (ვი), ზ. მ. გავურიგდები, პირობას გამოვართმევ, договориться, условиться, (ვუ), ზ. უ. პირისპირ ვხდგევარ; განვიგულებ, противустоять; намѣреваться, (ვჰპირდები, -დი), ზ. ვდ. აღვუთქვამ, პირობას მივსცემ, обѣщать, მპირდები, ты обѣщаешь мнѣ, ნ. პირობა.

**პირეული**, ზედ. დასაბამი, დასაწყისი, начало, ყოველს წელიწადს პირეულზედ, въ началѣ каждаго года, დასცულ. 116.

**პირველ, -ლად**, ზზ. თავად, უწინარეს, წინ და წინ, впервые, во первыхъ, პირველად ვახსენოთ ესრეთ, сначала скажемъ такъ, პირველდებული წინა დადება, ლოღ. посылка (логич. т.).

**პირველება**, ნ. პირი.

**პირველი**, ზედ. დასაბამი სათვალავსა შინა; უწინავესი ჟამითა, ადგილითა, წესითა, პატივითა, გინა მიზეზითა, первый, первоначальный; прежній, первобытный; главный; превосходный; საქმ. 1—1; მატ. 19—23, 30; 20—8; 21—28; რომაელ. 1—8; პირველი დღე კვირისა, первый день недѣли, პირველი საათი, первый часъ, **უპირველესი**, самый первый, самый лучшій, **პირველიდგან**, ზზ. თავად, უწინარეს, спачала, იოან. 1—1; **პირველ-მოწამე**, ს. უწინარეს სხვათა წამებით აღსრულებული, ვითარცა არხიდიაკონი სტეფანე, первомученикъ; **პირველება** (ვა), ზ. მ. პირველ ვჰყოფ, дѣлать что первымъ; **პირველ-თქმული**, ზედ. преждесказанный, **პირველობა**, ს. უხუცესობა სხვათა ზედა, первенство, კავშ. 62, 141, 219; კატიღ. 96; 1 ქართლ. 296; (ვჰ), ზ. უ. ვუხუცესობ, первенствовать, (ვეპირველები, -ლე), быть первымъ, (ვჰპირველდები, -დი), ზ. ვდ. პირველი ვჰხდები, стать первымъ, **პირველ-სახე**, ს. ღრამ. ძირი ლექსთა, რომელნიც თვით არა ჰსწარმოებენ სხვათაგან, არამედ სხვანი წარმოსდგებიან მისგან, первообразный; **პირველ-სახეობა**, ს. первообразность, **პირველ-საუკუნე**, ს. первое время, сначала вѣковъ, გუჯ. 15; **პირველ-შობილი**, ზედ. პირმშო, შობით უხუცესი სხვებზედ, первородный, **პირველ-წოდებული**, ზედ. უწინარეს სხვათა მოწოდებული, ვითარცა მოციქული ანდრია, первозванный, 1 ქართლ. 166; **პირველ-ხატი**, ზედ. პირველ სახე, первообразный, მეტაფ. 173; **პირვენდელი**, ზედ. პირველი, უწინდელი, прежній, რუსუდ. 768.

**პირ-ვიწრო**, მაგ. ქოთანი, узкогорлый (кувшинъ [и т. п.

**პირველ-სათქმელი**, ს. წინა სიტყვაობა, предисловіе.

**პირ-თეთრი**, ზედ. ალალ-მართალი, წინა-აღმდეგი ამისი პირ-შავი, невинный, правый, ზოგჯ. თეთრგვრემანი, бѣлокурый.

**პირი**, ს. განხმულობა პირისა ან შინაგანი მისი, ფსალ. 16—2, 4; 25—21; 1 ქართლ. 336; ვეფხ. 753; 761; განხმულობა რისამე, მაგალ. ქოთნის პირი, ორმოს პირი და სხ.; პირის სახე კაცისა; მატ. 6—16; 17; ვეფხ. 888, შეხედულობა, გარეგანი სახე რისამე, მაგალ. პირი შენობის; ზედა-საჩინო, ზედა პირი; ფსალ. 1—4; მატ. 14—3; საქმ. 17—27; საპირე სამოსელთა; ნაპირი, კიდე, კიდური ზღვისა, მდინარისა, ჭურჭელთა; ვეფხ. 84, 83; ლესული ნაპირი მკვეთელთა მახვილთა, მაგალ. შუბის პირი, ცულის პირი; განუკვეთელი გვამი, საქმ. 20—16, 28; 11, პირობა, სიტყვის დასკვნა, ვეფხ. 135; 865; ჯერი, ხამუში, ხელი, მაგალ. ერთი პირი მუშაობა; ფარა, ჯოგი, ვითარ: ერთი პირი ცხვარი, ერთი პირი ღორი; და სხ; ротъ, уста; пасть; отверстіе; лице, черты, окладъ лица; наружный, внѣшній видъ; поверхность; правая сторона матеріи; край, берегъ, сторона; остріе, лезвіе; лице, особа, персона; слово, условіе; пріемъ, присѣсть; стадо; დანა პირს არ უხსნის, ე. ი. მწუხარებისაგან სიტყვა ვერ უთქვამს; и ножемъ не заставишь его сказать слово, მგლის პირი, волчья пасть, თითონ ბატონმა თავის პირით ბძანა, самъ господинъ своими устами приказалъ; პირი დაიჭირა მუწუკმა, растворилась рана, პირით შენით განმართლება ჩემი გამოვედინ, отъ устъ твоихъ да изыдетъ судъ мой, ფსალ. 16—2; ხორცით აღხსნა პირისა, разговѣться, პირწყალი მომდის, меня тошнитъ; სანამ პირში სული მიდგას, пока я живъ; ქვევრის პირი, отверстіе виннаго кувшина, ორმოს პირი, отверстіе ямы, მრგვალი პირის სახე, круглое лице, პირი გზას მიაპყრეს, они направили путь; ქილ. 381; პირის ნაკვთი, черты лица; პირში უყურება, смотрѣть кому въ лице, პირ მიწა დალება, ე. ი. პირის მიწაზედ დალება, пасть на ницъ, ტიმ. 13: პირში თქმა, сказать кому въ глаза, პირის მარგალიტი, головной уборъ изъ жемчуга; ზამთრის პირი, начало зимы, პირით კერძო ქარი, противный вѣтеръ, მატ. 14—24; პირითა მინავარდითა, ე. ი. თეთრწითელ პირის სახითა, цвѣтущимъ лицемъ, ვეფხ. 327; პირი შენობისა, фасадъ строенія ერთ პირი სახლი, домъ въ одинъ свѣтъ, флигель; ორპირი შენობა, строенія въ два ряда; или домъ въ два свѣта; სოფლის პირს მინდვრები, поля противъ деревни, ჩემი ოთახი ქუჩის პირს უყურებს, комната моя выходитъ окнами на улицу, პირი ქვეყნისა, поверхность земли, დარეჯ. 2—21; მაუდის პირი, лицевая сторона сукна; საბნის პირი, матерія для лицевой стороны одѣяла; ზღვის პირი, берегъ морской, ცულის პირი, лезвіе у топора, პირი ისრისა, ვეფხ. 818, остріе стрѣлы, გზის პირზედ, на краю дороги, 2 ქართ. 535; სიკვდილის პირზედ იდგა, онъ стоялъ на краю смерти, რუსუდ. 525, ქარვასლის პირზედ

დუქანი გავალე, въ лицевой части каравансарая я открылъ лавку, ზღუდის პირსა, у края ограды, ქილ. 692; ქალაქის პირსა ვსდეგით мы стояли у окраинъ города, დარეჯ. 2—96; ზამთრის პირი, начало зимы, მარხვის პირი, ან პირ მარხვა; ხრონ. ზრონ. 28; 1 ქართლ. 248; ერისთ. 203; начало поста, ორპირად დაუწყო ჯარი, онъ поставилъ ему войско въ два ряда; აივსნენ ალაფითა პირთამდის, обогатились добычею по горло; 2 ქართლ. 263; ციხის კარი პირთამდინ მიწით აემსოთ, отверстіе крѣпостной двери было наполнено землею„ 2 ქართლ. 412; ერთი პირი ძილი წყალსაც მოუვა, въ очередь и рѣка засыпаетъ; ანც. 4—14; ერთი პირი მუშაობა, работа на одинъ присѣстъ; ერთი პირი ცხვარი, одно стадо овецъ, პირზედ შვიდი ცხვარი, со стада семь овецъ, დასტ. 58; მომქმედი პირი, дѣйствующее лице; რუსულ. 442; პირზედ დაუდგრომელი, неустойчивый въ своемъ словѣ, მტკიცე პირი, честное слово, 2 ქართლ. 110; პირს ვაძლევ ან მივსცემ, дать слово, обѣщать, ჩემი პირი პირია, ერისთ. 79, данное мною слово неизмѣнно; ვინც დაგეცილოს იმისი პირი და პასუხი ჩვენავართ, кто станетъ оное оспаривать у тебя, тому мы будемъ отвѣчать; გუჯ. 23, პირი ზავისა, условіе мира, 1 ქართლ. 207, პირი წერილისა, копія, ნუსხის პირი, копія съ копіи; პირი ღვთისა, нерукотворенный образъ Спасителя, ცეცხლა პირსჯდომა, сидѣть передъ огнемъ, შენს პირშიაც ნუ ჩავვარდე, чтобъ ты не поднялъ меня на зубки, რა სასაუბრო პირია, ე. ი. პირით რა სათქმელი, стоитъ ли объ этомъ говорить, ვეფხ. 925; წყალმა ჩხირი პირზედ მოიდგო, рѣка вскинула по верхъ щепку, დააპირეს ესე პირი, ვეფხ. 135; ე. ი პირობა დადეს, дали другъ другу обѣщаніе; პირში ვუყურებ, смотрѣть кому въ лице, заискивать.

**პირველ სახელობითი**, მაგალითად სიტყვა, корень слова.

**პირიანად**, ზმ. რიგიანად, პატიოსნად, порядочно, პირიანად ყიდვა, сходно, выгодно купить, ვისრ. 45.

**პირიანი**, ზედ. პირობიანი, მტკიცე თავის ნათქვამზედ, ზინიანი; вѣрный, постоянный; устойчивый, твердый въ своемъ словѣ, ვეფხ. 1089; მაგრამ ჩემი წყევა და გინება არა პირიანია, ვისრ. 175; проклинать и поносить меня не основательно; პირიანი კაცი, честный человѣкъ, პირიანი შური, неизмѣнная зависть, ვისრ. 175; **პირიანობა**, ს. მტკიცედ დგომა თავის ნათქვამზედ, вѣрность, постоянство, устойчивость, твердость въ данномъ словѣ.

**პირის-ამღები**, ს. მთქმელი ამბისა, кто разсказываетъ что, ქილ. 18.

**პირის აშკმა**, სხ. პირის დაღება, разинуть ротъ.

**პირის ახსნა**, სხ. პირის დაღება, раскрыть ротъ.

**პირის ბრუნება** (პირს ვუბრუნებ, -ბრუნე), ზ. მ. პირს ვუცვლი მაგალ. ტანისამოსს, вывернуть, напр. платье, პირ-ბრუნებული კაბა, вывороченное платье.

**პირის გამოწყობა** (პირს გამოვუწყობ, -წყე), ზ. მ. გავლეს, точить, вострить.

**პირის გასახსნელი**, ს. ზიარების შემდგომ: პირის გამოსასველებელი მიზდი; ან სარჩუქარი პატარძლისა, რომელსაც თავის ქმარს პირველს სიტყვა გასცემს; плата за питье вина съ водою послѣ принятія Св. Таинствъ; подарокъ тещи, когда новобрачная первый разъ поведетъ разговоръ съ мужемъ, გაზეთი კავკ. 1854 წლ. № 98.

**პირის გასველება** (პირს გავისველებ, -ლე), ზ. მ. ვიგემებ, გემოთი ვნახავ, отвѣдать; промочить горло.

**პირის გახსნა** (პირს გავიხსნი), ზ. მ. ვიგემებ, გემოთი ვნახავ; გავიხსნილებ; отвѣдать; разговляться.

**პირის დასაყოფი**, ზედ. გასამტყუვნებელი, обличительный.

**პირის დაღება** (პირს დავაღებ, -ღე), პირის დაღრენა პირს დავაღრენ, ზ. მ. პირს გავაღებ, დავაღრენ, разинуть ротъ.

**პირის დაყოფა** (პირს დავუყოფ, -ყავ), ზ. მ. პირს შევუკრავ, დავაჩუმებ, გავამტყუვნებ; зажать кому ротъ, уличить.

**პირის თავი**, ს. სამეფო გამოსაღები ცხვრის ან ღორის ჯოგებზედ, ასზედ ერთი; подать съ стада барановъ, свиней, დასტ. 5, 80; გუჯ. 17, 33.

**პირის თხოვა** (პირს ვითხოვ, -ვე), ზ. მ. პირობას გამოვართმევ, взять съ кого честное слово.

**პირის მეღვინე**, ს. მერიქეფი, ღვინის მწდე, მეჭაშნიკე; დასტ. 106, виночерпій, кравчій.

**პირის მწდე**, ს. ღვინის მიმრთმევი მეფისა, виночерпій, подающій царю вино.

**პირის მიქცევა** (მოვაქცევ, -ქციე), ზ. მ. გარემი ვაქცევ პირსა, გავრიდებ, отвратить отъ кого взоръ, საქმ. 27—15.

**პირის-მოსართავი**, ს. გარდასახადი სასიძოსაგან პატარძლის მორთვისათვის, плата, взимаемая съ жениха за уборъ головы его невѣсты въ день свадьбы; გაზ. კავკ. 1854, № 98.

**პირის-პირ**, ზმ. პირდაპირ, პირად; წინა აღდგომად, განრემზომად; გამოსლ. 33—11, ისაი. 17—13; лицемъ къ лицу, лично; противъ; ვეფხ. 479; პირისპირ გეტყვი, я прямо скажу вамъ, 2 სჯული 5—3; პირისპირ ლაპარაკი, лично говорить съ кѣмъ, ქილ. 290; თუ პირის პირ შეაგინოს, если кто кого въ лице обругаетъ, სამ. ვახტ. 259; პირისპირ ბრძოლა, поединокъ, 2 ქართლ. 476; პირისპირ ავსება სარწყულისა, наполнить кувшинъ до верху.

**პირისპირება** (ვუპირის-პირებ, -რე), ზ. უ. წინა აღვუდგები; პირის პირ ვჰმდგომარებ; противустоять, противиться; лежать, находиться напротивъ; რუსულ. 379; (ვეპირის პირები, -რე), ზ თვ. პირ და პირ ვარ; წინა აღვუდგები; лежать напротивъ; противиться; რუსულ. 475.

**პირის პირობა**, ს. პირდაპირობა, противуположность, პირის პირობით ომი შეუძლებელია, невозможно съ нимъ лично сразиться.

**პირის სანახავი**, ს. საჩუქარი საქმროსაგან რომელსაც სასძლო ქალი პირბადეს აიხდის; подарокъ

жениха, когда невѣста въ первый разъ снимаетъ съ лица покрывало.

**პირის-სახე**, ს. ნაკვთი პირისა, лице, окладъ лица.

**პირის-საფერი**, ზედ. შესაფერი, приличный, ან სათნებელი, льстительный, ქილ. 482.

**პირის სახსნელი**, ს. პირის გასახსნელი, საჭმელი, пища, ქილ. 362.

**პირის ტკივილი**, ს. ავადობა პირისა, молочница (болѣзнь).

**პირის ფარეში**, ს. შინაური მოსამსახურე, უფრო ტანთ ჩამაცმეველი, камердинеръ.

**პირისფერი**, ს. тѣлесный цвѣтъ, бланжевый.

**პირისფერობა** (პირს ვეფერები, -რე), ზ. თვ. პირ-ვმოთნეობ, льстить.

**პირისღრენა** (ვაღრენ, -რინე), ზ. მ. პირს დავაღებ, разинуть ротъ; оскалить зубы.

**პირისჩვენება** (პირს ვუჩვენებ, -ნე), ზ. მ. წავაქეზებ, გავაბედვინებ, давать потачку, поблажку; ქილ. 636.

**პირის წამალი**, ზარბაზნის ან თოფის ფალიაზედ მოსაყრელი წამალი, порохъ для затравки.

**პირის წყალი**, ს. სვინიდისი ან ნამუსი, совѣсть, стыдъ, честь; ვისრ. 44, პირის წყალი გაშრომია, онъ потерялъ совѣсть, კაცია 42.

**პირის ხსნა** (პირს ვიხსნი, ვიხსენ), ზ. მ. პირს გავაღებ; გავიხსნილებ, раскрыть ротъ; разговѣться.

**პირი ღრენია**, ნ. პირ-ღრენია; პირი ლუთისა, ნ. პირი.

**პირიქით**, ზზ. იქითკენი, იქითი მხრისა; მის გარდა; по ту сторону; сверхъ того; პირ იქით სყიდვა, ნ. პირი; პირ იქით გადაყრა, перебросить, პირი იქითი, ზედ. იქითი მხრისანი, მაგალ. ლეკნი, по ту сторонній, 2 ქართლ. 401; გუჯ. 9.

**პირ მარხვა**, ნ. პირი, 1 ქართლ. 248; ხრონ. ბროს. 29; ერისთ. 203.

**პირ კეთილი**, ზედ. მშვენიერი პირის სახით, красивый лицемъ.

**პირმედგარი**, ზედ. მრისხანე, ярый, პირმედგრობა, ს. მრისხაობა, ярость, ვისრ. 159.

**პირ-მეტყველი**, **-ტყვი**, ზედ. სიტყვიერი, მოსიტყვე, словесное животное, ვეფხ. 995, 1 ქართლ. 281.

**პირმზე**, **პირმთვარე**, ს. მზესავით ან მთვარესავით მშვენიერი, лучезарный, ვეფხ. 44; დარეჯ. 83; რუსუდ. 71; სიბრ. 32; красавецъ, -вица, პირმთვარე უფრო იხმარების ქალთათვის.

**პირმკვახი სიტყვა**, грубое слово, ვეფხ. 1402.

**პირმოთნე**, ზედ. მცრელი, მფერებელი; თვალღებითი, მიფერებითი; льстивый; пристрастный; **პირმოთნეობა**, ს. ცრელობა, მიფერება; თვალღება; прелесть; пристрастіе; ჩონგ. 28.

**პირ-მოტეხილი**, მაგალ. ქოთანი, კაცია 9, горшокъ съ разбитымъ горломъ.

**პირ მოხეული**, მაგალ. ცრაბახობა, безстыдный.

**პირ-მსუქანი**, ზედ. პირ-სავსე, სრული პირზედ, полнолицій.

**პირმფერებელი**, ზედ. პირმოთნე, льстецъ.

**პირმქისე**, ზედ. გულ ნაკლული, недовольный, რუსუდ. 413.

**პირმყრალი**, ზედ. ვისაც პირში სიმყრალე ჰსდის; ავ-ენა, ბოროტის მოუბარი, имѣющій вонючій ротъ; злоязычный.

**პირმშვენიერი**, ზედ. ლამაზი პირითა, красивый лицемъ, გალაკ. 6—12; **პირმშვენიერება**, ს. სიმშვენიერე პირის სახისა, красота лица.

**პირმშო**, ზედ. პირველ-შობილი; უაღრესი, უპირატესი სხვათა; первородный; старшій; პირმშო ძე, ე. ი. უფლის წული, старшій сынъ; ვისრ. 3; მატ. 1—25; ფსალ. 84—27; **პირმშოება**, ს. უფროსობა, первородство.

**პირ-მხიარული**, ზედ. веселолицій.

**პირ-ნათელი**, ზედ. უმანკო, правый, невинный.

**პირნაყვავილარი**, ზედ. პირყვავილიანი, рябой.

**პირ-ნახი**, ზედ. ავთვალადი, ცუდი სახისა, уродъ, некрасивый, ვეფხ. 1237.

**პირობა**, ს. სიტყვის დასკვნა, შეკრულობა წერილით ან ზეპირ; слово, обѣщаніе; условіе; პირობა მისცა, онъ далъ слово, პირობის წიგნი, контрактъ, договоръ, условіе письменное. პირობის დადება, условиться, **პირობა**, სზ. დაპირება, მოწადინება, намѣреніе, პირველ გაჭრისა პირობა, ე. ი. პირველად გარეთ გავრდომის დაპირება, во первыхъ; намѣреніе удалиться, ვეფხ. 387; (ვაპირობ, -რე), ზ. მ. ვაპირებ, განვიზრახავ, მოვიწადინებ, намѣреваться, имѣть въ виду, მიპირობ წახდენასა, ты хочешь меня погубить; (ვუპირობ, -ბდი), ზ. უ. ვუწინამძღვრებ, предводительствовать, გამოსლ. 15—20; **პირობიანი**, **პირიანი**, ზედ. პირობის გამთავებელი, честный, твердый въ своемъ словѣ, პირობით, ზზ. დაპირებით, съ условіемъ; **პირობითი**, ზედ. სათუო, პირობის დამნიშნველი, условный, ან პიროვანი, личный, წყობილ. 27.

**პიროვანი**, ს. პირობითი, личный, -ზმნა, личный глаголъ, ნაცვალ-სახელი, личное мѣстоименіе.

**პირპირ**, ზზ. სავსე კიდურებამდე, полно, до верху, თოში პირპირ მოაქვს წყალსა, рѣка несетъ на поверхности своей льдину; **პირპირი**, ზედ. სავსე, полный.

**პირსავსე**, ზედ. თავმოყრილი, полный, ვეფხ. 1552.

**პირსაფერებელი**, ზედ. პირმოთნე, льстивый, ქილ. 436.

**პირსაცობი**, ს. პირის დასაცობი, пробка, затычка.

**პირსახოცი**, ს. მანდილი პირის შესაწმენდი, полотенце.

**პირსდადგომა**, სს. очная ставка, ბერძნ. სამ. 339; (პირს დავუდგები, -დეგ), ზ. უ. პირში წავუდგები, свидѣтельствовать глазъ на глазъ для улики.

**პირსთქუმა** (პირში ვეტყვი), ზ. უ. პირ და პირ ვეტყვი, ვამხილებ, говорить кому въ лице; ქილ. 186.

**პირს მიდგმა** (პირს მივუდგები, -დეგ), ზ. უ. პირში წავუდგები, стать къ кому лицемъ къ лицу; 2 ქართლ. 165.

**პირს მოდგმა** (პირს მოვუდგამ; -დგი), ზ. მ. ავავსებ, наполнить.

**პირსწორი**, მაგალ. კაცი, ს. კაცი პირში მთქმელი, человѣкъ откровенный, прямой, **პირსწორედ**, ზზ. პირში თქმით, откровенно, прямо, ქილ. 568.

**პირუბანელი**, ს. პირდაუბანელი, неумывака.

**პირუთნებელი**, **-ველი**, **-უთნეული**, ზედ. უთვალ-

ღებო, თვალუხვავი, მიუფერებელი, безпристрастный, **პირ-უთნეველობა, -ნებულობა**, ს. თვალუხვავობა, безпристрастіе.

**პირუკუღმა**, ზზ. პირგადაბრუნებით; პირ-უკან; на изнанку, навыворотъ, ანტ. 4 — 32; რუსუდ. 714.

**პირუტყვი**, მცენ?

**პირუტყვი**, ს. უენო ცხოველი მხეცი ან ხვასტანგი, безсловесное животное, скотъ, скотина; პირუტყული საქმე, ზედ. звѣрскій поступокъ, ქილ. 560.

**პირ-ფართო**, ზედ. პირპრტყელი, პირმოგანიერო; პირდიდი, მაგალ. ქოთანი; плосколицій; широкогорлый (кувшинъ и т. п.).

**პირ-ფერობა**, ს. პირმოთნეობა, лесть.

**პირ-ქარი**, ს. წინა აღმდეგი ქარი, противный вѣтеръ.

**პირ-ქარცი**, ზედ. ფერწასული, ფერმკრთალი, ჩაფითრებული, блѣдный.

**პირ-ქვე**, ზზ. პირდამხობით, დაცემით, на ницъ, ницкомъ; ფიზიკ. 37; რუსუდ. 875; პირქვე დავეცემი, пасть на ницъ, ტიმ. 144; პირქვე დავამხობ, повалить на ницъ, **პირქვე მუწუკი**, апостема, ე. ი. შიგნიდამ მუწუკი.

**პირქვეტა**, ს. ნედლი ქარქვეტა, ბურბურა, дурнопахучникъ, ბუნ. ლ.

**პირქუში**, ზედ. თავპირ ჩამოყრილი, მწყრალი, угрюмый, суровый, პირქუშად პასუხი უგო, онъ отвѣчалъ ему сурово, ვეფხ. 1153.

**პირქუში**, ს. სალოცავი ფშავთა, божество Пшавовъ.

**პირ-ღია**, ზედ. დაუხურავი, незакрытый, ხამ. ვახტ. 256.

**პირ-ღნიოში**, ზედ. ავპირი, ავენა, злоязычный.

**პირღოთი**, ს. გოდორი, მამათ ცხ. 8, 93; кузовъ.

**პირ-ღრენია**, ს. ცეტი, გამოშტერებული, ხეტი, зѣвака.

**პირ-ყვავილარი, პირ-ყვავილიანი**, ზედ. პირნაყვავილარი, рябой.

**პირ-შავი**, ზედ. შავ-პირიანი; დამნაშავე, გამტყუვნებული, чернолицый; виновный, пристыженный; ალბ. 18, **პირშავობა**, ს. დანაშაულობა, виновность.

**პირ-შემდებელი**, ზედ. პირში მთქმელი, обличающій.

**პირ-შენახული**, ზედ. მომატებულის არ მთქმელი, сдержанный, ქილ. 247, 423, 526, 643.

**პირ-შეუქცეველი**, ზედ. მაგალ. სპა, стойкій, 1 ქართლ. 247.

**პირშექცეული**, ს. მაგალ. გოდორი, ე. ი. თევზთ სანადირო გოდორი, верша, кошъ для ловли рыбъ и раковъ.

**პირშუშხა**, მაგალ. ღვინო, ზედ. шипучій (вино).

**პირ-შუშხა**, ს. მცენარეა, хрѣнъ, ნ. ჩ. ლ.

**პირწავარდნილი**; -მამაა, онъ весь въ отца, онъ вылитый въ отца.

**პირ-წმინდა**, ს. მცენ. почечуйникъ, раст. ბუნ. ლ. პ. ფ. ლ; горчакъ, ერისთ. ლ.

**პირ-წყალი**, ს. გულის რევა, ზიდება, тошнота; -მომდის, тошнитъ меня.

**პირწყალი**, ს. ნამუსი, совѣсть, стыдъ, პირწყლიანი, ზედ. совѣстливый, честный; ალბ. 61.

**პირჯვარი**, крестное знаменіе.

**პირ-ჯვარის-წერა** (პირჯვარს ვიწერ, -რე; მდაბ. პიჯვარს ვიწერ, ზ. უ. პირზედ გამოვისახავ ჯვარის სახეს, креститься.

**პირ-ხმელი**, ზედ. პირზედ გამხდარი, худой на видъ, ვეფხ. 1057, 1071.

**პიტაკი** (სომხ.), ს. სავედრებელი წერილი უაღრესთადმი, просьба, წმინდა გიორგის ცხოვრ.

**პიტალო**, ს. შეურევნელი მეტალი, чистый металлъ, безъ примѣси, ნ. პეტალი; **პიტიახში**, ნ. **პატიახში**.

**პიტნა, პიტნაკი**, ს. მცენ. мята, მატ. 23 — 23; ბუნ. ლ; პ. ფ. ლ; ნ. ჩ. ლ; **-გარეული**, дикая мята, ერისთ. ლ; პიტნა ბაღისა, мята русская; პიტნა წყლისა, душица полевая, ერის. ლ. ვირის პიტნა, конская мята, ერის. ლ

**პიტო, პიტვი**, ს. ფიჭვი, ახალნერგი, сосна, пихта.

**პიჯვარი**, ნ. პირჯვარი.

**პკვრევა** (ვა), ლევიტ. 16—14; **პკურება** (ვა), ზ. მ. ვასხურებ, დავსცვარავ, დავსწინწკლავ ნოტიოთი, ებრ. 9—13; ვეფხ. 304; 1356; кропить, окроплять, обрызгать.

**პლაკა** (ბერძნ.), ს. ფიქალი ქვისა, გინა მეტალისა; თვითო გვერდი სტამბის ასოებისა, ერთად ჩაწყობილი საბეჭდავად; ასოების ჩამოსასხმელი, плита, металлическая доска; разбивка печатнаго листа на страницы; марзаны: პლაკების ჭრა ან დაჭრა, ე. ი. გვერდებად დაყოფა ჩაწყობილის ასოებისა; верстать, разбивать на страницы печатанное.

**პლაკუნტი**, ს. ნაზუქი, сдобный хлѣбъ.

**პლანეტა** (ბერძნ.), ს. ცთომილი ვარსკვლავი, планета.

**პლანი** (ლათინ.), ს. გეგმი, მოხაზულობა შენობისა, планъ.

**პლატე**, ს. წვრილი ჭიჭყინა თევზი, мелкая рыба, საბ. ლ; ბუნ. ლ.

**პლეადი** (ბერძნ.), **პლიადი**, ს. კრებული ვარსკვლავთა, ხომლი, იობ. 38—37; плеяды (созвѣздіе).

**პლიკა**, ნ. პლაკა.

**პლუტი** (რუსულ.), ს გაიძვერა, ეშმაკი ან გაქნილი კაცი, плутъ, ანტ. 2—41.

**პობა** (ვაპობ, ვაპე), ზ. მ. ვხეჩ შეშას; ან გავაპობ წყალსა ნიჩბით, рубить, колоть дрова, ნავი წყალს აპობს, корабль разсѣкаетъ воду, 1 ქართლ. 148; მფრინველი აპობს ჰაერსა, птица разсѣкаетъ воздухъ крыльями, (ვიპობი, ვიპე), ზ. ვ. გავიხეჩები, колоться, **პობილი, ნაპობი**, მიმღ. колотый, ვარდი პობილი, роза распустившаяся, ვეფხ.

**პოგვირიონი**, ლიგვირიონი უნდა, იქ ნახე; გამოსლ. 28—4.

**პოდირი**, ს. პალეკარტის მსგავსი წამოსასხამი, შავთ. 37; мантія, მარკ. 1—50.

**პოდნოსი** (რუსულ.), ს. სინი, ტაბაკი, подносъ, ანტ. 1—7.

**პოება**, ნ. პოვება.

**პოეზია** (ბერძნ.), ს. მესტიხობა, მოლექსეობა, ენა

სომარი, სალაშქრო, боевой, ратный, 2 ქართლ. 390; ჩხუბი საბრძოლსა მიჯნასა მიადგა, споръ дошелъ до предѣловъ войны, ქილ. 352; საბრძოლი ადგილი, мѣсто битвы, რუსუდ. 962; შენსა და ჩემსა საბრძოლველი რა არის, какой поводъ войны между мною и тобою; დარეჯ. 72; ანდრ. 44; **საბრძოლი**, ზედ. საომარი ციხე და სხ. осадный, для осады, მროვ. 140; **საბრძოლველი** აბჯარი, военный доспѣхъ: ანდრ. 126; მოურავ. 64; საბრძოლი, ს. და აღაშენნე მას ზედა წინა საბრძოლი, и построй на немъ укрѣпленія противъ него, იეზეკ. 4—2.

**საბრჭო, საბჭო**, ზედ. სადაო, საცილობელი; გასასინჯავი, მოსაფიქრველი; დასკვნილობა სამართლისა, судебный, тяжебный; подлежащій сужденію; приговоръ; **საბჭო**, вознагражденіе судьи, ბაქრ. 310, ალბ. 35, 53; 1 ქართლ. 256; 2 ქართლ. 528; -ს. სასამართლო, судебное мѣсто, судилище; 1 ქართლ. 343; საბჭო დასწერა, онъ написалъ приговоръ, ანდრ. 63; საბჭოდ, ზზ. для сужденія; для исканія по суду; на судъ; გორგ. 213; მოურ. 13.

**საბრხე, საფრხე**, ს. ფეხთ მოსაბამი მახე; დასაბრკოლებელი, საცთური; ფსალ. 30—4; 34—8; сѣть для ловли звѣрей; соблазнъ; ნ. საფრხე.

**საბრჯენელი**, მაგალ. ჯოხი, ს. палка на которой кто опирается; опора.

**საბუდარი**, ს. საბუნაგო, гнѣздо; нора, იერემ. 10—22; корзина для вывода цыплятъ, ერისთ. 16.

**საბუთი** (არაბ.) ს. აღმოჩინება, სიტყვა ან წერილი სიმართლისა, доказательство, доводъ.

**საბუნაგო**, ს. საბუდარი, სორო, ჩიბე, ბუნაგი, гнѣздо, логовище, трущоба, საბუნაგო თევზთა, ნ. ღრუდო; ქილ. 171.

**საბურავი, -რველი**, ს. თავსახურავი ან გადასაფარებელი; სართული; покрышка; покрывало; крыша; გომოსლ. 26—6; 28—26; ვეფხ. 1142; ვისრ. 175; **საბურველობა** (ვესაბურველები, -ლე), ზ. თვ. გარდავეფარები, служить покрываломъ; **საბურვიანი**, ზედ. покрытый.

**საბურთალი**, ზედ. ან ს. ბურთის სათამაშო, მაგალ. მოედანი; поприще для игры въ мячъ; ვეფხ. 100; მროვ. 13; რუსუდ. 572.

**საბუხნო**, ს. სადარნო, სადარილო, მტერთ დასამალავი ადგილი, мѣсто засады, ვეფხ. 1406; ქილ. 215.

**საბუხარი**, მრ. საბუხრები, ს. სამღვდელოთა შესამოსელთაგანი მაჯებზედ შესაცმელი, поручи, რუსუდ. 354, 2 ქართლ. 26.

**საბყარანი** (არაბ.), ს. ყარამ. გმირი, ბუმბერაზი, герой.

**საბძელი, საბჭო**, ნ. საბზელი, საბრჭო.

**საგაზაფხულო**, ზედ. გაზაფხულისადმი საკუთნველი, весенній.

**საგათა**, ს. летаргическій сонъ, სიბრ. 99, -შეჰქონდა, онъ былъ въ летаргическомъ снѣ.

**საგაზრდილო**, ს. სამშობლო ქვეყანა, родина, ვეფხ. 211.

**საგანზრახო**, ზედ. საგულვებელი, გულში ნაქონი, задуманный, ქილ. 343.

**საგაისო**, ზედ. სამერმისო, საკულადღეო, на будущее время.

**საგალი**, ს. მცენ. ძირნაოცი, мольная трава, ბუნ. ლ; blattaria; **კირ-საგალი**, ს. კირში არეული საგალი თევზთ საჭერად, мольная трава, смѣшанная съ извѣсткой для ловли рыбъ; ქართლ. ცხოვრ. 2 ტ. 29 გვერდი, ფრანც. თარგმ.

**საგალობელი**, ს. კანონი ცისკრისა ან სერობის სძლის პირზედ სათქმელი; ორგანო, საკრავი გალობის ხმაზედ; ფსალ. 80—2; 137—2; гимнъ, пѣснь божественная, канонъ; органъ, ისაი. 23—1, საგალობელ ვჰყოფ სახელსა შენსა, воспою имя твое.

**საგალობო**, ზედ. საქებელი გალობით, хвалебный, მარტ. 1—207.

**საგამგეო**, ზედ. административный.

**საგამდლო**, ს. სამოახლო ოთახი, дѣвичья.

**საგამზრდელო**, ზედ. აღსაზრდელი, воспитательный.

**საგამომჩვენებლო**, ზედ. დიდ-დიდებული, დიდ-მშვენიერი, торжественный, რუსუდ. 640, 901.

**საგამყოფო**, ზედ. გასაყოფი, раздѣльный.

**საგანაზრახოდ**, ზზ. განგებ, нарочно, რუსუდ. 663.

**საგანაყოფო**, ზედ. გასაყოფი, подлежащій раздѣлу, -ყმა, крестьяне подлежащіе раздѣлу, გუჯ. 19.

**საგანაჩენო**, ზედ. განაჩენისადმი საკუთნველი, къ приговору относящійся, სამ. ვახტ. 205.

**საგანგებო**, ზედ. განზრახული, საგანაზრახო, нарочный, **-ბოდ**, ზზ. განზრახ, нарочно, რუსუდ. 663.

**საგანგიო**, ს. სახლი სამოხელეო, საბრძანებელი; განსაგებელი; ქარხანა, домъ приказа; управленіе; заводъ, мастерская; ქილ. 674; 519; -განმგებელი, ს. ეზოს მოძღვარი, домоправитель, საბ. ლ.

**საგანი**, ს. ისრის ნიშანი, განი, მიზანი; ჰაზრი, განზრახვა; გულის-წადილი, გულის-ხმა, შინა განი ძალი არსისა, არსი; цѣль, мишень; намѣреніе; предметъ; საგანში მოხვედრება, попасть въ цѣль; ნივთიერი საგანი, предметъ вещественный, საგანი წერილისა, предметъ сочиненія.

**საგანმგებლო**, ზედ. განსაგებელი, управленіе.

**საგანძური**, ს. განძი, სალარო, საუნჯე, сокровище, кладъ, ვეფხ. 54.

**საგარეო**, ზედ. გარეობაში სახმარი; სალაშქრო; внѣшній, употребляемый во внѣ; нарядный, праздничный; походный, парадный.

**საგარეჯო**, ს. თხელი პური ლავაშზედ უფრო მოსქე, лепешка тонкая и длинная, получившая свое названіе отъ мѣстечка Гареджа, დასტ. 97.

**საგარი**, ს. საგზალი, провизія, იერემ. 11—5.

**საგასაღებო**, ზედ. გასაღებისადმი საკუთნველი, ключной.

**საგასამყოფლო**, ზედ. გასაყოფი, გასაწილადი, раздѣльный, კავშ. 102.

**საგზოლველი**, ზედ. მოსახარშავი, пищеварительный.

**საგზოლიხი**, ს. სახაშე, ბაზრის სამზარეულო, харчевня.

**საგდებელი, საგდები**, ს. ქამანდი, შორს საგდები საბელი ხვასცანგთ შესაპყრობლად, арканъ, сплокъ, რუსუდ. 278, 771; ვეფხ. 1389; მროვ. 49; **საგდებლოხანი**, ზედ. საქამანდე, сплочный, დარეჯ.

**საგდოლი**, ს. კარის დასაკეტი, щеколда, საბ. ლ.

**საგებელი, საგები**, ს. ქვეშ საფენი, ქვეშაგები, გასაშლელი რამ, постилка, постель; ვისრ. 81, 126, 173; ვეფხ. 347; 1014; სიბრ. 64; 7; დარეჯ. 49; 1 ქართლ. 244; რუსუდ. 23; ქილ. 365; საგებელი სიტყვისა, пререканіе; ლუკ. 2—37; **საგებელი**, ს. მიზღი, სამაგიერო, მისაგებელი, возмездіе; вознагражденіе, რომ. 1 — 27; **საგებლობა**, ს. возраженіе, შავთ. 102; **საგები**, ზედ. სათანადო, должное, подобающее, იერემ. 44—25, 25; გება საგებელისა, воздавать должное.

**საგერგილო**, ზედ. дѣло ловкости.

**საგემებელი**, ს. საჭმელი, пища, ქილ. 365.

**საგერშო**, ს. გერშის სამაგიერო გარდასახდელი, вознагражденіе за нанесеніе раны; ალ. 97.

**საგვანი**, ზედ. მსგავსი, მებრი, похожій, ქილ. 658; მარტ. 1—151 (ლექსი).

**საგვარტომო**, ზედ. фамильный; національный.

**საგველა**, ს. მცენ. სადაფა, ტეგანი, Арженецъ луговой, ერის. ლ; рута, ბუნ. ლ.

**საგვემელი**, ს. მოსაწყლავი, მოსაკუდინებელი, убійственный, დაბად. 4—23; გასალახავი, достойный наказанія.

**საგვერდო**, ზედ. გვერდისა, боковой, -მახვილი, кинжалъ.

**საგზალი**, ს. სახმელ-საჭმელი მოგზაურთა, путевая провизія, საქმ. 28—10; საუკუნო საგზალი, добрыя дѣла, ვისრ. 10.

**საგზაო**, ზედ. გზაზედ სახმარი, путевой, ნუზლი, путевая провизія.

**საგზაური**, ზედ. გზისათვის, путевой, ან გზა, მოგზაურობა, путь, путешествіе, იერემ. 2 — 28; 14—16.

**საგზებელი**, ს. ასანთები რამ, შეშა და მისთანანი, топливо, ისაი. 44—14.

**საგზლება** (ვუ), ზ. მ. საგზლად მივჰსცემ, снабжать на дорогу провизіею. [гательный.

**საგინებელი**, ზედ. საგიობელი, გასალანძღავი, ру-

**საგიობელი**, ზედ. საკიცხარი, საგინებელი, предосудительный, поносительный, საძრახი, დასაძრახავი, позорный, ვეფხ. 89; ვისრ. 171, მარტ. 2—25.

**საგირაო**- ზედ. закладной.

**საგლახაო**, ს. ან ზედ. გლახაკთ კაცთ სადგური; ან შესაფერი გლახაკისა; богадѣльня; нищенскій, საგლახაოდ დავდივარ, собираю милостыню, სიმრ. 166.

**საგლეხო**, ზედ. გლეხთადმი საკუთნველი, крестьянскій, -ფუძე, крестьянская усадьба, ალ. 56.

**საგლინავი**, ს. სასრიალებელი ყინულზედ, коньки.

**საგლინველი**, ზედ. ან ს. გასასრიალებელი; ან სასრიალო ადგილი ყინულზედ; къ катку принадлежащій; катокъ на льду; ფიზიკ. 108.

**საგლოველი**, ზედ. საბავთო, საგოდებელი, სავალალო, плачевный; траурный; 1ქართლ. 125.

**საგმარება** (მისაგმაროს, -რე), ზ. უ. ე. ი. მახვილით განმგმიროს, ვეფხ. 737, хотя бы онъ пронзилъ меня мечемъ.

**საგმირო**, ზედ. გმირთ საფერი, გმირული, ვეფხ. 374, геройскій.

**საგმობარი**, ზედ. საკიცხავი; საზრახი, поносительный; предосудительный, позорный; ქილ. 207, 319.

**საგმობელი**, ნ. საგმობარი.

**საგნავი**, ს. деревянная соха съ желѣзнымъ наконечникомъ.

**საგნობა**, სს. ნიშანში ამოღება, ნიშანში სროლა, стрѣльба въ цѣль, (ვსაგნობ, -ნე), ზ. მ. ნიშანში ვესვრი, стрѣлять въ цѣль, ვისრ. 66.

**სათამაშო**: **საგოგმანები**, ზედ. სათამაშო; служащій для игры, ხელის ხელ საგომმანები, ე. ი. ხელ და ხელ სატაცებელი, ხელ და ხელ სათამაშო, ვეფხ. 16; игорный, переходящій изъ руки въ руку.

**საგოდისი, საგოდებელი**, ზედ. სავაებო, საგლოველი, плачевный; მარტ. 2—111.

**საგოდრე**, ზედ. გოდრისადმი საკუთნველი, корзинный.

**საგოზელი**, ს. გასაგლესი, შესალები ან წასასმელი, щекотурка, мазь, замазка.

**საგონებელი**, ზედ. ან ს. სააზრო, საფიქრებელი; თვით ფიქრი, ჰაზრი; мнимый, мысленный; мысль, дума, раздумье; საქმ. 16—13; გალატ. 2—2; ვეფხ. 185; ვისრ. 12; რუსუდ. 64, 681; 39, 102; ქილ. 211; 270; საგონებელი შეექმნა, онъ сталъ задумывться, რუსუდ. 28; მოყვრად საგონებელი, предполагаемый родственникъ, ვისრ. 139; საგონებელ ჩემდა იყო, я всегда думалъ, ტიმ. 10; საგონებელს მივეცემი задумываться, გული საგონებლისაგან აზატი მქონდა, ვისრ. 181, я ни о чемъ недумалъ; საგონებელ არს, нужно думать, полагать, 2 ქართლ. შესავალი; საგონებელი ჩემდა იყო, ტიმ. 10; я завсегда думалъ, **საგონებლად**, ზზ. მოსაგონებლად, въ память, ვეფხ. 170; ერისთ. 81, **საგონებლობა**, ს. მოგონება; ფიქრი; память; рядумье; ქილ. 270, 468.

**საგონი**, ნ. საგონებელი, მარტ. 2—21.

**საგორავი, საგორვებელი, -ვები**, ზედ. გასაგორებლად სახმარი, катальный; цилиндра, საგორავი ლოდი, 1 მეფე. 14—14; 2 პეტრ. 2—22; 1 მეფ. камень, которую нужно катать; полевой кремень; საგორავი სტამბისა, валикъ (книгопеч.).

**საგორი**, ზედ. бугорный, შავთ. 44, 5—6.

**საგრაგნელი**, ს. გარემოსახვევი, обвертка.

**საგრემი, საგრემელი, საგრემილებელი, საგრემილველი**, ს. საოლავი, წარბთ სალებავი სურმა; коллирій, сурьма; იერემ. 4—30.

**საგრილი, საგრილობელი**, ს. თავის შესაფარები დაჩრდილებული ადგილი, საჩრდილობელი, сѣнь, тѣнь, 1 ქართლ. 76; საგრილად, ზზ. გასაგრილებლად, для освѣженія, ვეფხ. 83.

**საგრკველი**, ს. უკანა კარი; задній проходъ, 1 მეფეთ. 5—6; საბ. ლ. დაბეჭდილს დაბადებაში ჰწერი: **საზხდომელი**.

**საგრობა**, სს. походъ, (ვჰ), ზ. უ. ვლაშქრობ, ვჰგარეობ საბრძოლად, быть въ походѣ; воевать, ве-

сти войну; 1 კორ. 9—8; 1 ცომ. 1—19; შავთ. 79; (მსაგრობ, -რე), ზ. უ. მექომაგები, მშველი, защищаешь меня, заступаешься за меня, ალექს. 19; საგრობის საგზალი, провіантъ для похода, ქილ. 523.

**საგრძელოდ**, ზზ. დიდს ხანს, на долгое время, ვისრ. 59.

**საგრძნეული**, ზედ. სამისნო, სამოგვო, волшебный, დარეჯ. 2—77, 104.

**საგრძნო**, ზედ. მგრძნობელობითი, ощутительный.

**საგრძნობელი, -ნობი**, ს. ორღანო გარეგანთა გრძნობათა, რომელნიცა არიან ხუთნი: თვალი, ამისი მოქმედება არს ხედვა, გარნა ქვემდებარე ამისი ფერი, ყური, მოქმედება ამისი სმენა და ქვემდებარე ხმა და ზგერა; ცხვრის ნესტო, მოქმედება ამისი არს ყნოსა და ქვემდებარე სუნი; ენა და სასა, მოქმედება ამისი არს გემება და ქვემდებარე გემო; შეხება არს საგრძნობელი და თვით მოქმედებაცა, ამისი ქვემდებარე არს, რაიცა შეხებით იგრძნობის; чувство, пять чувствъ, 1 ქართლ. 278; ბარუქ. 6—48; მარც. 1—186.

**საგუბარი**, ს. დაგუბებული წყალი; წყლის დასაგუბარი, ოფო, ბოგირი; прудъ; плотина; заплота.

**საგუდალი**, ს. გუდისადმი საკუთნველი, мѣшечный,

**საგუსჴელი**, ნ. საგვემელი. [საბ. ლ.

**საგუთნე**, ზედ. გუთნისადმი საკუთნველი, плуговой.

**საგულავო**, ზედ. სასეირნო, къ гулянію относящееся, მრ. 104.

**საგულე**, ზედ. გულის დასაფარები, გულის პირი, нагрудникъ, манишка, საგულის პირე, იგივე საგულე.

**საგულვებელი**, ზედ. დაგულებული, საიმედო გულვებადი, полагаемый, имѣющійся въ виду, предположительный.

**საგულისო**, ზედ. გულითადი, сердечный, желанный, ვეფხ. 713; ვისრ. 81; -უბნობა, сердечный разговоръ.

**საგულისო**, ზედ. გულზედ მოსაყვანი, გასაჯავრებელი, приводящій во гнѣвъ.

**საგულის-სმებელი**, ზედ. გასაგონი, внятный, вразумительный.

**საგულისხმო**, ს. საფიქრებელი; ფიქრი; подлежащій вниманію; мысль, дума, მეცავ. 17; მარგ. 2—140; 1—10; 9—1; **საგულ-სმებელად**, для уразумѣнія.

**საგუნდრუკე**, ს. გუნდრუკის შესანახავი, сосудъ для храненія ладана, ცომ. 62.

**საგუსი, საგუსალი**, ს. საქუსალი, საქსოველი ქსელი ნაქსოვთა; ან ნაქსოვი; ნაწიბური კაბისა; основаніе въ ткани; ткань; опушка, обшивка у платья; გამოსლ. 28—33, 34; ლევიტ. 13—40; მსაჯ. 16—13, 14.

**საგუშაგო**, ს. საყარაულო; караульный; караульня.

**სად, სადა**, ზზ. ადგილობითი, რას ადგილს, гдѣ, куда; სად იყო, гдѣ онъ былъ, სადაც უნდა იყოს, гдѣ бы то ни было; სად მიხვალ, куда идешь, **სადაც**, гдѣ бы; **სადმე, სადამე**, гдѣ нибудь, гдѣ либо, **სადით, სადეთ**, куда; **საიდამ**, откуда, **სადამდე**, до котораго мѣста, მაშა სადამე, поэтому, посему.

**სადა, სადაგი**, ზედ. მარტივი; სანიადაგო, სამარადღეო; простой; всегдашній, будничный; სადაგი გულითა, простодушный, ქილ. 645; სადა, სადაგი დღე, будничный день, სადა ტანისამოსი, будничное платье.

**სადაგე**, ზედ. სადაგი, წრფელი, простой, მისი ბაგე, ლალთ სადაგე, ея уста, похожія на простаго рубина, ქილ. 536.

**სადაგება** (ვა), ზ. მ. გავახშირებ, განვამეორებ; განვამარტივებ, სანიადაგოდ ვაგებ; ვეფხ. 136; პირველი სტიხი: საუბარი ასადაგეს, ე. ი. საუბარი გაახშირეს; მეორე სტიხი: ბროლ ბალახში და გიშერი ასადაგეს, ე. ი. პირი, ტუჩი და შავნი ზილფები ერთმაერთს შეაწებეს; მესამე: მჭვრეტთა თავი ხელი ასადაგეს, ე. ი. შენთა მნახველთა თავი უჭკუოდ გაიხადესო; გული ჩემი ასადაგეს, ე. ი. გული ჩემი ასჯერ დადაგეს.

**სადაგველი**, ზედ. რკინა დაღის დასასმელად; დასადაღავი; клеймо, желѣзо для клейменія; подлежащій клейменію.

**სადაგი**, ნ. სადა.

**სადაგიანი**, ზედ. სადაგი, სადა, მარტივი, простой.

**სადაგლად**, ზზ. დასადაგავად, для прижиганія; ქილ. 427.

**სადავე**, ს. ლაგმის საჭერი თასმა, поводъ, возжи; бразды, ვეფხ. 84, 989; ვისრ 38; საქმ. 24 — 3; ნაომ. 2—3; ქილ. 511; სადავოდ გაზდა, выѣзжнвать лошадь, სიბრ. 78.

**სადავო, სადაო**, ს. საცილობელი, საპაექრო, споръ, искъ; спорный; **სადავოობა**, ს. სადაო საქმე, დავიდარაბა, тяжба.

**სადად**, ზზ. მარტივად, просто.

**სადავიდარაბო**, ზედ. спорный, тяжебный.

**სადათ**, ზზ. სად, гдѣ, 1 ქართლ. 72.

**სადალაქო**, ს. დალაქის დუქანი, цирюльня, ზედ. დალაქისადმი საკუთნველი, цирюльничій.

**სადამდინ, -დის**, ზზ. რომელს ადგილამდინ, до которыхъ поръ, დარეჯ. 105.

**სადამე**, ნ. სადმე, სამე; **სადაო**, ნ. სადავო.

**სადაობა, სადაურობა**, ს. ვინც რომლის ადგილიდამ არის; кто либо какой мѣстности; мѣсто происхожденія, откуда родомъ, ვეფხ. 1198, მროვ. 111; ცომ. 100; კაც. 99, 158; ქილ. 688; ნერგი ამოთხრილი და დანერგული სხვას ადგილსა მოიღებს გარდასლვასა ერთისაგან სადაობისა სხვად სადაობად, молодое дерево, выкопанное и пересаженное, переходитъ изъ одной мѣстности на другую мѣстность, კაც. 99; ჰკითხა მას სადაობა, онъ спросилъ у него, откуда онъ.

**სადარაჯო**, ს. საყარაულო, სახმილავი, караульный; караульня.

**სადარბაზო**, ზედ. სპალატო, დარბაზისადმი საკუთნველი, палатный, სადარბაზოდ, ზზ. სალაპარაკოდ, სამუსაიფოდ, სარჩევლად, для бесѣды, для совѣщанія; ვეფხ. 141, 1576; კაცია 28.

**სადარდო**, ს. საზრუნავი, печаль, забота, ქილ. 202.

**სადარება** (ვასადარებ, -რე), ზ. მ. ვადარებ, შევამსგავსებ, შევატოლებ, уподоблять, сравнивать, (ვესადარები, -რე), ზ. თვ. ვედარები, ვემსგავსები, уподобляться, ქილ. 67.

**სადარი**, ზედ. შესადარებელი, მსგავსი, подобный, ქილ. 450, შავთ. 3.
**სადარიდო, სადარნო, სადაროვანი**, ს. საზუსნო, ლაშქართ დასამალავი ადგილი, засада, скрытное мѣсто, гдѣ войско находится въ засадѣ, ისუ. 8—9: ვეფხ. 1405.
**სადარ-მარმაში** ს. კრეპი (ნაქსოვი), крепъ, флёръ.
**სადარო, სადარნო**, ზედ. შესადარი, მსგავსი; подобный, ვეფხ. 40, ქილ. 109; ან დარის მომასწავებელი, предвѣщающій хорошую погоду, სადარო მთვარე, луна предвѣщающая хорошую погоду.
**სადაური**, ზედ. საიდამ მოსული, откуда, съ какой мѣстности, დარეჯ. 2—57; ვეფხ. 254; 945; ან რა ნაირი, როგორი, каковой, სადაური საქმეა, приличное ли это дѣло; დარეჯ. 229; სადაური ლაპარაკია, идетъ ли этотъ разговоръ къ дѣлу, სადაურია, по каковски.
**სადაურობა**, ნ. სადაობა; სიბრ. 114; 1 ქართლ. 156.
**სადაფა** (არაბ.), მცენ. ტეგანი, рута (раст.), ბიანკ. ლ; ლუკ. 11—42; -მინდვრისა, მცენ. სატკბუნარი, луговая рута.
**სადაფი** (არაბ.), ს. მარგალიტის ნიჟარა ან ბუდე: перламутъ, жемчужная раковина, ბიანკ ლ. ვეფხ. 1439, 850; ბუნ. ლ. პ. ფ. ლ.
**სადაფო**, ს. საცისკრო (დაფიონი ცისკარია), относящійся къ утренней зарѣ, ვეფხ. 147.
**სადაფქარი**, ნ. დოხოკონი.
**სადაღე**, ზედ. დაღისადმი საკუთნველი, къ клеймeнію, относящійся; გული მისი რამინს სადაღე ხელით დაედაღა, Раминъ нанесъ ей клеймомъ рану въ сердце; ვისრ. 134, მისთვის თავი სადაღად დაგვედვა, мы рѣшились принести для него себя въ жертву, რუსუდ. 820.
**სადგამი**, ს. ცხვარი კაის მოდგმისა; баранъ хорошей породы, საბ. ლ. ნ. ცხვარი; პერანგის სადგამი, вставка у рубашки, заплата.
**სადგარი**, ს. რაზედაც დაიდგმის, на чемъ что стоитъ, განმ. თ. ვეფხ. 5.
**სადგისი**, ს. ტარიანი გრძელი საჩხვლეტი, шило.
**სადგმელი**, ს. საკერებელი, დასადები საკერავზედ, заплата, вставка для починки платья, 2 სჯულ. 22—12; ეზეკ. 13—18; გამოსლ. 28—39; მატ. 9—16.
**სადგომი**, ს. სახლი, საცხოვრებელი, ბინა; жилище, пристанище, пріютъ, квартира, ვეფხ. 1062; -გზაზედ, гостинница на станціи, გორგ. 32.
**სადგური**, ს. სადგომი მოგზაურთა, პანდუქსიონი, пріютъ, пристанище; квартира; постоялый дворъ, гостинница; 2 ქართლ. 372; ნავთ სადგური, пристань, ვეფხ. 634; სადგურის მოღვაწე, содержатель гостинницы.
**სადგური**, ს. ფუძე, усадьба; **სადგურება** (ვასადგურებ, -რე), ზ. მ. დავასახლებ, поселять кого на жительство, (ვისადგურებ, -რე), ზ. მიხ. დავსახლდები, поселяться, (ვუსადგურებ, -რე), ზ. მიხ. სადგურს მივსცემ, пріютить; 2 ქართლ. 431; ქილ. 409; (მესადგურები, -რე), შემომეკედლები, останавливаешься у меня на жительство, რუსუდ. 886; **სადგურობა** (ვჰსადგურობ, -რე), ზ. უ. ვჰსახლობ, жить, обитать, რუსუდ. 402, ქილ. 108.
**სადგურობა**, ს. სახლობა, ცხოვრება, жительство, ქილ. 217.
**სადები**, ს. ტვირთი ურემზედ დასადები, поклажа, грузъ; უძს მკლავი სადებლად თავისა, рука ему служитъ подушкою, ვეფხ. 180; ჩემად სადებლად ალისა, для успленія печали моей, ვეფხ. 340.
**სადედაკაცო**, ზედ. საქალო, სადიაცო, женскій.
**სადედამ**, ზზ. საიდამ, откуда.
**სადედე**, ს. дрожжи, სამზ. 129.
**სადედლე**, მაგ. ვარია, ს. დედლად დანიშნული ვარია, цыпленокъ-курица.
**სადედო**, ზედ ან ს. დედისადმი საკუთნველი; ან დედათ სადგომი სახლი; материнскій; женская половина; ვისრ. 54, 61.
**სადედოფლო, სადედუფლო**, ზედ. დედოფლისადმი საკუთნველი, царицынъ, -სახლი; царицынъ домъ, სადედოფლო შემოსავალი, доходъ въ пользу царицы; სადედოფლო კარი, дворъ царицынъ; სადედოფლო მამული, поземельное имущество, принадлежащее царицѣ.
**სადეთ, სადით**, ზზ. საიდამ, откуда, ან სად, куда; სადით მიხვალ, куда идешь, სადითგან, откуда.
**სადეკანოზო**, ზედ. დეკანოზისადმი საკუთნველი, протоіерейскій. გუჯ. 27.
**სადენი**, ზედ. დენისადმი საკუთნველი, проточный, მდინარის სადენი ადგილი, ложе рѣки; სადენი ღვარისა, потоки, напр. слезъ; მარკ. 2—33.
**სადიდებელი გალობა**, ს. გადიდებსი.
**სასავი**, ზედ. პატივ-საცემელი, სამედო, почитаемый; упованіе, надежда; ვეფხ. 497.
**სადიაკვნო**, ზედ. დიაკვნისადმი საკუთნველი, дьяконскій.
**სადიასახლისო**, ზედ. საქალო; სადედოფლო; дамскій; царицынъ; დასტ. 96, 150.
**სადიდებელი**, ზედ. ან ს. საქებელი; ქება, დიდება; გალობა გადიდებსისა, хвалебный; хвала, славословіе, величанье; полѵелей; **სადიდებლად**, ზზ. во славу, სადიდებლად წმინდისა სამებისა, во славу святыя тройцы.
**სადივანბეგო**, ზედ. დივანბეგისადმი საკუთნველი, совѣтничій, -სამსახური, обязанности совѣтника, 2 ქართლ. 538.
**სადილი**, ს. შუადღის სანოვაგე, обѣдъ, სადილის მირთმევა, обѣдать, სადილის აღება, отобѣдать, **სადილობა**, ს. სადილის დრო; ან თვით სადილი, ნადიმი, წვეულობა; время обѣда; обѣдъ, пиръ; ალექს. 32; ვეფხ. განმ. 56; (ვჰსადილობ, -ლე; ვისადილებ, -ლე), ზ. უ. სადილსა ვჰჭამ, обѣдать.
**სადინარი**, სადინელი, ზედ. მომდინარე, текущій, -წყალი, текущая вода, ქილ. 85; სადინარი ადგილი მდინარისა, ложе рѣки, სადინარი წყლისა, источникъ, ქილ. 337; ვისრ. 70.
**სადიჯი ინდი**, ნახე საზიჭი ინდი
**სადმე**, ზზ. სადამე, სადაც; თურმე; гдѣ то, гдѣ либо.
**სადმომწყვიდე**, ს. გესლიანი ან გიჟი სოკო, грибъ ядовитый, навозный; ბუნ. ლ; синякъ (грибъ), ერის. ლ.

**სადნობი**, ზედ. ან ს. დასადნობი; ან სახლი სადაც adნობენ; литейный, плавильный; литейная; **სადნობელი**, იგივე სადნობი.
**სადოსტაქანე**, ზედ. სასირჩე; სადღეგრძელო; кружечный; заздравный (бокалъ), ვისრ. 29.
**სადოშაკე**, ზედ. დოშაკისადმი საკუთნველი, тюфячный.
**სადრეზა**, ნახე სადარეზა.
**სადრეკი**, ზედ. ან ს. მოსადრეკი; სახსარი ძვალისა, сгибной; сгибъ, суставъ.
**სადრი** (არაბ.), ს. მაჰმადიანთ რჯულის თავი, სიბრ. 144. 145; глава магомеданской религіи, საბ. ლ.
**სადრისტავი**, ზედ. სასალუქო, щегольской.
**სადროშე**, ზედ. ან ს. დროშისადმი საკუთნველი; განსაგებელი ეპისკოპოზისა ან ერისთვისა; къ знамени относящійся; эпархія, воеводство; მეფემ გაჰყო ქართლი ოთხ სადროშოდ, царь раздѣлилъ Карталинію на четыре воеводства.
**სადუმარი**, ს. საჩუმარი, молчаніе.
**სადუნი**, ს. კაცი მრავალთა ენათა მცოდნე, лингвистъ, საბ. ლ.
**სადურგლო**, ზედ. столярный.
**სადუღი ყავისა**, ს. მოსადუღებელი ყავისა, кофейникъ, ქიმია 85.
**სადღამც, სადღამცა**, ზზ. гдѣ то.
**სადღეგრძელო**, ზედ. დღეგრძელობისათვის შესახვედრი, заздравный; тостъ, ვსვამ თქვენს სადღეგრძელოსა, пью за ваше здоровье. [налъ.
**სადღეო აღწერა**, ს. დავთარი, дневникъ, жур-
**სადღესასწაულო**, ზედ. ან ს. დღესასწაულისადმი საკუთნველი; თთვეთაგან გამოკრეფილნი საკითხავნი ეკკლესიაში დღესასწაულს; праздничный; минея праздничная.
**სადღვები, -ვებელი, -ვებავი**, ს. მრგვალი კასრი კარაქის გამოსახდელად, маслобойня, кадка для сбиванія масла, пахтанье, **საებისკოპოზო**, ნ. საეპისკოპოზო.
**საეგუტერო**, ზედ. молельный.
**საეკლეხე**, ს. ეკლიანი ხე, терновое, колючее дерево; ისაი. 34—12.
**საელჩო**, ზედ. посольскій; посольство.
**საეკკლესიო**, ზედ. ეკკლესიისადმი საკუთნველი, церковный, -ცხოვრება, церковная исторія.
**საელვებელი**, ს. მეტალთ სარკე, металлическое зеркало.
**საენკენიო მსხალი**, порода грушъ, ბაქრ. 181.
**საეპარხიო**, ზედ. ეპარხიისადმი საკუთნველი, епархіальный.
**საეპისკოპოზო**, ზედ. ეპისკოპოზისადმი საკუთნველი, епископскій, სომხ. სამ. 189.
**საერთგულო**, ზედ. სარწმუნო, სანდო; вѣрный, преданный, ქილ. 313; საერთგულოდ შემოჰფიცეს, поклялись въ вѣрности.
**საერთმანერთო**, ზედ. ერთმანერთისათვის, взаимный, ვისრ. 110, 178.
**საერთო**, ზედ. საზიარო, საამხანაგო, общій, взаимный, სამ. ვახტ. 105; 107; სამ. სომხ. 368; საერთო საბჭო, общественный судъ, ქილ. 257.
**საერთხელი**, ზედ. ერთად ერთი, единичный, ქილ. 505.

**საერისთავო, საერისთო**, ს. ერისთავისადმი საკუთნველი; ან თემი განსაგებელი ერისთავისა; воеводскій; воеводство.
**საერისკაცო**, ზედ. ერის კაცისადმი საკუთნველი, мірской, свѣтскій.
**საერკოლატო**, ზედ. მთავართ საჯდომი, გამოსლ. 11—5, დაბეჭდილს დაბადებაში: რომელი ჰზის საყდართა ზედა. престолъ.
**საერო**, ზედ. ერისადმი საკუთნავი, народный, мірской, публичный, საერო მსაჯული, мировой судья, т. е. народный; საერო სამართალი, мировой. народный судъ; სომხ. სამ. 393; საერო სწავლანი, публичныя науки, რუსუდ. 1.
**საესავი**, ს. საიმედო, მისამართი; надежный; надежда; ვეფხ. 1321, 1440; -ადგილი, молельня, часовня.
**საეტლე**, ზედ. ეტლისადმი საკუთნველი, колесничный, экипажный, იეზეკ. 27—20.
**საეტლო**, ზედ. ეტლისადმი საკუთნველი, къ судьбѣ относящійся, დავრ. 156; რუსუდ. 647; ს. ეტლი, ბედი, ბედისწერა, судьба, რუსუდ. 533, 680.
**საეფისკოპოზო**, ნ. საეპისკოპოზო; სამ. სომხ. 189; **საექიმო**, ნ. სააქიმო.
**საეში კალაბასო**, ზედ. ეშიკალაბასისადმისა კუთნველი.
**საექიმო**, ზედ. врачебный.
**საეშვე**, ზედ. ეშვისადმი საკუთნავი, кабаній, -გოჭი, სიბრ. 40, მამალი გოჭი, поросенокъ мужскаго пола.
**საეშმაკო**, ზედ. ეშმაკისადმი საკუთნველი; ეშმაკობა, ეშმაკური საქმე; дьявольскій; дьявольщина, хитрость.
**საეჭვი, საეჭვავი, საეჭველი, საეჭვარი, საეჭო**, ზედ. ქვემდებარე იჭვისა, сомнительный, подозрительный; ვეფხ. 126, ვისრ. 11, 22, 72; 1 ქართლ. 336; ს. საფიქრებელი, ეჭვი, сомнѣніе; дума, помышленіе; ревность; ვისრ. 15, 16, 72, 129; მისი საეჭვი სხვეებრ იყო და ღვთის განგება სხვეებრ, онъ думалъ такъ, а Богъ располагалъ иначе; ვისრ. 15; არვისაგან საეჭველია, никто не сомнѣвается, ვეფხ. 360.
**სავაგლახი, -ხო**, ზედ. სავაებო, სავალალო, სავაებო, სამწუხარო, горестный, плачевный; ვეფხ. 108; -მწვანილი, ნ. საკასარო.
**სავაგრო**, ს. სასიამოვნოდ შესაფერი, пріятность, ქილ. 290.
**სავაებო**, ს. თავში საცემი, სამწუხარო, горестный, ქილ. 330.
**სავაზე**, ს. ვაზის სასხლევი დანა, полольникъ, садовый ножъ.
**სავაზირო**, ს. სარჩეველი; რჩევა; совѣщательный; совѣщаніе; совѣтъ; ვეფხ. 148.
**სავათი** (არაბ.), ს. მფრინველი, драхва, дудакъ.
**სავალად**, ზზ. სასიარულოდ, для хожденія; ხელი აღუპყრა სავალად, взялъ за руку, чтобы вести.
**სავალებელი**, ზედ. დასავალებელი, обязательный.
**სავალალო**, ზედ. горестный.
**სავალი**, ს. სასვლელი გზა; ადვილად სავლელი; путь, дорога; удобопроходимый; -გზა, переходъ, разстояніе, ოთხი დღის სავალი, путь въ четыре

дня ѣзды, დღიური სავალი, суточный проѣздъ, საქმ. 27—2; სიბრ. 31.

**სავანე, სავანო**, ს. სადგომი, ბინა, სადგური; მონასტერი, უდაბნო; обитель; жилище; монастырь; მარკ. 14—14; ლუკ 22—11; ტიმ. 14 ალბ. 52; ფანდუქსიონი, მოგზაურთ სადგომი სახლი, гостиница, ლუკ. 2—7; სავანედ, ზზ. для жительства, დაბად. 45—7.

**სავაჟკაცო**, ზედ. ვაჟკაცისადმი საკუთნველი, молодецкій, რუსუდ. 419.

**სავარგი, სავარგისი, სავარგებელი, სავარგული**, ზედ. გამოსაყენი, გამოსადეგი, полезный, годный, ვეფხ. 50, რუსუდ. 267; სავარგით ჭამა, ѣда на здоровье, ქილ. 321.

**სავარდე**, ს. მცირე ან წალკოტი ვარდთა, ვარდის უბანი, розовый; цвѣтникъ изъ розъ; ქილ. 264.

**სავარდი**, ს. 150 მარცვალი კრიალოსანი ფსალმუნთ სათვალავზედ, четки, зерна по коимъ молятся.

**სავარცხელა**, სოკოა?

**სავარცხელი**, ს. თავის დასაფხანი კბილებიანი; მფრინველთ ბიბილო, მაგალ. მამლისა, გრძლად თავზედ ამოსული; კარის ფიცართ გარდასაბამი ხე; гребень; чесалка; хохолъ у птицъ; засовка дверная; სავარცხელი (თევზი), ს. пила рыба, სავარცხელი (მძრომი), ხვლიკსა ჰგავს; ს. зеленая ящерица, аспидъ глухой; რუსუდ. ქ. ლ.

**სავარძელი**, ს. ხის სკამი კეთილ-ჭრელებული, кресла, გუჯ. 27.

**სავარჯიშო**, для упражненія; урокъ.

**სავალალი**, ს. საგუსალი, ქსელი ნაქსოვთა, основа въ ткани, ლევიტ. 13—51.

**სავაჭრო**, ს. ვაჭართადმი საკუთნველი; ბაზარი; საფარდულო; საქონელი გასასყიდი; купеческій, торговый; рынокъ; товаръ; ისაი. 23—17; დაბად. 23—14; მატ. 25—26; იოან. 2—16.

**სავახრო**, ს. ღორის ხნდურა, კალვიქსი (მცენ.); бѣлена.

**სავახშე**, ს. ვალი, ვახში, заемъ, долгъ; заемный; ალბ. 83.

**სავახშმე, -შმო**, ზედ. ვახშმად დანიშნული, предназначенный къ ужину, ტიმ. 57.

**სავედრებელი**, ს. ან ზედ. სახვეწარი; ხვეწნა, თხოვნა; молебный, просительный; мольба, просьба, მარკ. 12—8; გუჯ. 21; 30; სალოცავი, -ცველი, ლოცვა, молитва, -წიგნი, просительное письмо.

**სავენახე, -ხო**, ზედ. ან ს. ვენახისადმი საკუთნველი ან თვით ვენახი, виноградный; виноградникъ; ადგილი, виноградное мѣсто; ტიმ. 144.

**სავერცხლე**, ს. ვერცხლის შესანახავი ზანდუკი, шкатулка для храненія серебра; ქილ. 208.

**სავლელი**, მაგალ. გზა, ზედ. удобопроходимая (дорога.

**სავნებარი, სავნებელი**, ზედ. ვნების შემამთხვეველი, вредный; вредъ; -წამალი, вредное лекарство, სავნებელია, вредно (есть), ვეფხ. 277.

**სავსე**, ზედ. პირპირი, სრული, უნაკლულო, полный, სავსე სტაქანი, полный стаканъ, სავსე გოდორი; полная корзина, სავსე მადლითა, полный благодатью, იოან. 1—14, **სავსება**, ს. სრულება უნაკლულოდ; ფსალ. 23—1; 49—12; ყოველი ღუთის მადლი, полнота, изобиліе, богатство, довольство; დაბად. 41—31; ტიმ. 49; მარტ. 2—96; უფლისა არს ქვეყანა და სავსება მისი, Господня земля и все что наполняетъ ее; ფსალმ. 23—1; **სავსებით**, ზზ. въ полнотѣ, въ изобиліи, **სავსედ**, ზზ. პირპირ, полно, **სავსები, სავსებელი**, ს. წყალთ ამოსაღები, черпало для воды, ковшъ, იოან. 4—11; ისაი. 52—18; **სავსებელი**, ს. ან ზედ. полнота, 1 ქართლ. 337; მარტ. 1—12.

**სავსებელი**, ს. ან ზედ. დასაშრეტი, гасильный; гасило, гасильникъ; სავსებლად ალისა, ვეფხ. 1339; для успокоенія волненія.

**საზავებელი**, ზედ. ან ს. განსაზავებელი, გასახსნელი, მაგ. წყალში; სანელებელი; относящійся къ растворенію въ водѣ; снадобье, приправа; ანდრ. 31.

**საზამთრო**, ზედ. ან ს. შესანახავი ან სახმარი ზამთარში, зимній; ზამთარში საცხოვრებელი სახლი, зимній домъ, შესავ. გიორგ. მეფის ხამ; საზამთროდ, ზზ. ზამთრისათვის, на зиму.

**საზამთრო**, ს. მცენ. арбузъ, -ნესვი, порода дыни, ბუნ. ლ

**საზანდარი**, ს. მგოსანი, მესტვირე, свирѣльникъ, импровизаторъ; დასტ. 91; ანტ. 3—67. [ბ. ლ.

**საზანპალუხი**, ს. თევზია, карпъ (рыба), ივან.

**საზარლად**, ზზ. საშინელად, ужасно, страшно.

**საზარდული**, ს. ბარკლის სადრეკი პატარა მუცლის ქვეშ; სენი ფერდის ქარი; пахъ, сгибъ лядвея; паховая грыжа.

**საზარელი, საზარო**, ზედ. საშინელი, საოცარი; наводящій ужасъ, страшный; громкій; ვისრ. 177, -ხმა, громкій голосъ, -კაცი, страшный человѣкъ; великанъ; ვეფხ. 14, 125; საზაროდ მიჩნს, страшусь, это ужасно для меня, ვეფხ. 637.

**საზაროება**, ს. საშინელება, страшилище, ужасъ; (ვესაზაროვები, -როვე), ზ. თვ. საზაროდ ვეჩვენები, казаться ужаснымъ, ვეფხ. 637.

**საზაფხულო**, ზედ. ზაფხულში სახმარი, лѣтній.

**საზდელი, საზდო**, ნ. საზრდელი, საზრდო.

**საზედაო**, ს. სარბიკი, ქსელში გასატარებელი ან ზედ შექსოვილი ნასთი სიგანეზედ, крока, რ. ქ. ლ. утокъ въ ткани.

**საზედაშე**, ს. сосудъ церковный для теплой воды; საზედაშე, ღვინო, ს. ღვინო ეკკლესიაში ხმარებული, церковное вино.

**საზევი** მაგალ. წყლისა, ს. წყლის ამტანი ზევით ტუმბო, ყარამ. 184, насосъ, подымающій воду вверхъ.

**საზეთე**, ზედ. და ს. ზეთისათვის სახმარი; ზეთის ჭურჭელი, масляной; посуда для храненія масла.

**საზელი**, ს. სამხატვრო წამლების გასალესი ქვა, камень для растиранія красокъ, ქიმ. 24; გული ჩემი, ვითა ცვილი გაქვს საზელად, ვისრ. 47; ты разминаешь мое сердце подобно воску.

**საზენაო, საზეო**, ზედ. უზენაესი, უმაღლესი, верховный, ვეფხ. 27; საზენაო ადგილი ან საჯდომი, ტიმ. 45, предсѣдательское мѣсто.

**საზეპელი**, ს. ტარიანი კუნძი ან ფიცარი მიწის დასატკეპნი, სატკეპელი, საზერგნელი, ручная баба, трамбовка.

**საზეპირო**, ზედ. ზეპირად სათქმელი, устный.
**საზეპირო, საზეპურო**, ზედ. უაღრესი ან ზესთა პურის მტე, ე. ი. ამორჩეული ერი ვითარცა ქრისტიანენი; избранный свыше, принадлежащій или имѣющій участіе въ благѣ небесномъ, 2 სჯული. 7—6, 14; 24—6, 26, 18; 26—16; 14—2; 1 ქართლ. 41; შავთ. 52.
**საზერგნელი**, ს. საზეპელი; სატკეპელი, трамбовка.
**საზესთაო**, ზედ. საზენაო, საზეო, верховный, საზესთაო ნიჭი, даръ свыше.
**საზვერე**, ს. საბაჟო, ბაჟის ასაღები ადგილი ან თვით ბაჟი; таможня; пошлина; მატ. 9—9; მარკ. 2—14; რომ. 13—7; **საზვერელი**, ს. ბაჟის ამღები, пошлинный сборщикъ, 2 ქართლ. 40, 139.
**საზი** (სპარს.), ს. სამუზიკო საკრავი, музыкальный инструментъ, ყარამ. 243; დავრ. 28; ბიანკ. ლ.
**საზიანო**, ზედ. და ს. საზარალო, დასაკლისი; ზარალი, დაკლება; убыточный; вредный; убытокъ; ущербъ; вредъ; ალბ. 40; ვისრ. 162; რუსუდ. 401; მოურავ. 6.
**საზიარება**, ს. ზიარება, ერთობა, общность, **საზიარებელი**, ზედ. თანაზიარი; წმინდის ზიარების მიმღები; причастный; причастникъ Св. таинствъ; **-ბლად**, ზზ. къ причастію, ანტონ. 3—4.
**საზიარო**, ზედ. საერთო, საზოგადო, საამხანაგო, общій, взаимный; ვეფხ. 939, 1449; სიბრ. 149; **საზიაროდ**, ზზ. საერთოდ, взаимно.
**საზიდავი, საზიდი**, ზედ. წასაღები, წასატანი, подлежащій отнесенію; ან თვით ტვირთი, ноша, **საზიდავად**, ზზ. для носки; რუსუდ. 304.
**საზიზღარი, საზიზღებელი**, ზედ. საძაგელი ზიზღის განმაღვიძებელი, უსიამოვნო, гнусный, отвратительный; противный.
**საზიჭი ინდი** (სპარს.), ს. მცენ. индѣйскій лавръ.
**საზნეო**, ზედ. обычный.
**საზოგადო**, ზედ. ზოგადი, მრავალთა საკუთნავი, общій, общественный; სახელი, нарицательное имя, **საზოგადოება, -დოობა**, ს. კაცნი ერთებრთა კანონთა ქვეშე მცხოვრებნი; ან ერთისა წოდებისანი; общество; сословіе; (ვჰსაზოგადოობ, -დოვე), ზ. უ. საზიარო ვარ, быть общественнымъ, კატიღ. 75; **საზოგადობრიული**, ზედ. общный, **საზოგადობრიობა**, ს. общность.
**საზოზღნელი, საზოზღინარი**, ზედ. ძლივს გამოსაღები ენით; დასაგვიანებელი; едва высказываемое, произносимое (слово); мѣшкотный, ვეფხ. 471.
**საზომი**, ს. ზომა, ზომიერება, სამზღვარი; ზომა სივრცისა, ვითარცა გოჯი, მტკაველი, ადლი, მხარი, დუიმი, ფუტი, საჟენი, ვერსი; ზედ. გასაზომი, ზომიერი; мѣра, мѣрность, мѣрило, предѣлъ, граница; мѣра протяженій; мѣрильный, мѣрный; ვისრ. 173; ქილ. 462; საზომი ლექსთა, размѣръ стиховъ, стихосложеніе, საქმ. 27—27; საზომზედ მეტი, болѣе мѣры, დარეჯ. 68; **საზომისაებრ**, по мѣрѣ, **საზომიერი**, ზედ. ზომიერი, თან შეზომილი, мѣрный, ვისრ. 5.
**საზორავი, საზორველი**, ს. კერპთ შესაწირავი; ან ადგილი სადაც შესწირავდნენ ზვარაკს; жертва; жертвенникъ.
**საზრახი, საძრახი**, ზედ. დასაძრახავი, позорный, предосудительный; ქილ. 687; -ვად ავუდგები, начинаю хулить.
**საზრდელება** (ვა), ზ. მ. გამოვჰკვებ, დავარჩენ; пропитать, прокармливать.
**საზრდელი, საზრდო**, ს. საჭმელი, სანოვაგე, სარჩო; пища, пропитаніе; содержаніе; დღიური საზრდო, дневное пропитаніе, **საზრდელად**, საზრდოდ, ზზ. აღსაზრდელად, на воспитаніе, ვისრ. 4, 5; 1 ქართლ. 110; დარეჯ. 22.
**საზრდოება**, ს. საზრდო, пища, (ვა), ზ. მ. გამოვჰზრდი, გამოვჰკვებ, пропитать, прокормить, ანტ. 4—43, (ვისაზრდოვები, -ვე), ზ. თვ. გამოვიკვებები, прокармливаться.
**საზრი**, ს. ფიქრი, აზრი, განზრახვა, мысль, предположеніе, соображеніе, საზრვა (ვჰსაზრავ, -რე), ზ. მ. ვჰფიქრობ, გონებით გავჰსინჯავ, ჰაზრით შევაფარდებ, მოვსაზრავ; думать, мыслить, соображать, **საზრვილი, ნასაზრი**, მიმ. соображенный.
**საზროხე**, ს. ბოსელი, გომი, საძროხე სახლი, коровій хлѣвъ; 2 ნეშტ. 32—29.
**საზრუნავი, საზრუნველი**, ზედ. ან ს. საფიქრო, სანაღვლო; подлежащій заботѣ; предметъ заботы, забота; ვისრ. 4; ტიმ. 49.
**საზურგე**, ზედ. ან ს. ზურგის კერძო; საზედაო ორხოვათა და მისთანათა; спинной; утокъ у ковровъ
**საზღაური**, ს. გარდასახადი, ჯარიმა, штрафъ, взысканіе; სამ ვახტ. 156, 247.
**საზღვარი**, ს. სამზღვარი, სამანი, სინორი, მიჯნა; განსაზღვრება ლოღიკურად; предѣлъ, граница, опредѣленіе (логика); ეზეკ. 47—17; ლოღ. § 66; ფსალ. 103—9; მატ. 2—16, 22; საზღვრად, ზზ. границею, 1 ქართლ. 39; **საზღვრებითი**, ზედ. განსაზღვრებითი, опредѣлительный, **-სქესი**, изъявительное наклоненіе.
**საზღვევარი, საზღვეველი**, ზედ. გარდასახდელი, подлежащій платежу; штрафъ.
**საზღვეო**, ს. გარდასახადი, ტიმ. 9, штрафъ.
**საზღვრება** (ვისაზღვრები, -რე), ზ. თვ. ვსაზღვრავ, ვმოსამზღვრეობ, მომიჯნავედ ვარ, граничить.
**საზღვრა** (ვსაზღვრავ, -რე), ზ. მ. განვსაზღვრავ. разграничить, опредѣлить; მეტაფ. 8.
**სათაბარუქო** (არაბ.), ს. ბედნიერება, счастіе, რუსუდ. 305.
**სათავადო**, ზედ. თავადისადმი საკუთნველი, княжескій, ს. თავადი-შვილის მამული, княжеское имѣніе, სამ. სომხ. 181.
**სათავაზო**, ზედ. ან ს. თავაზობისადმი საკუთნველი; მისართმევი, საჩუქარი; приличію относящійся; поднесенный подарокъ; ვისრ. 28.
**სათავდებო**, ზედ. ან ს. თავდებისადმი საკუთნველი; ან ფული გასესხებული სხვის თავდებობითა; относящійся къ поручительству; капиталъ отданный за поручительствомъ кого либо; ალბ. 69.
**სათავე**, ს. დასაბამი, начало, სათავე წყლისა, истокъ рѣки, გუჯ. 9; რუსუდ. 373; სამ. ვახტ. 170; სიბრძ. 87: სათავე ცხენისა, оголовокъ узды, оголовъ; რუსუდ. 532.

**სათავის თავო,** ზედ. თავის თავისათვის, სათავისო, собственный; свой, სამ. ვახტ. 105; 234; სათავის თავოდ, ზმ. თავისთვის, собственно для себя, სამ. ვახტ. 107, სათავისთავოდ მომირთმევია, жалую вамъ въ собственность, რუსუდ. 321.

**სათავისო,** ზედ. თავის თავისთვის, собственно для себя; იერემ. 49—32; собственный, სათავისოდ გარდიდვა, онъ отложилъ для себя, სათავისო ჭირი, собственное несчастіе, ვისრ. 97, რუსუდ. 508, 615; ვისრ. 79, 97, 150; ქილ. 477; რაცა სათავისოდ მოგეწონოს, იგივე სხვათათვის გინდოდეს, ვისრ. 179; чего желаешь себѣ, того желай и другому.

**სათავნო,** ს. მაია, თავნად დადებული თეთრი სარგებლის მომგები, капитальная сумма, фондъ, მატთ. 21—37; ლუკ. 20—18; ქილ. 356, 597; 509; დავრ. 30; სათავნოს ვახში, процентъ на капиталъ, ნ. სარგებელი: სათავნო ამხანაგთა, основной капиталъ товарищества, სათავნო სიცოცხლისა, ქილ. 81, 512, начало жизни, ვირე საწადლის სათავნო ხელთა გაქუს, ქილ. 683; пока основа желанія у тебя въ рукахъ; კაცისა უკეთესი სათავნო სირცხვილია, самый лучшій капиталъ для человѣка есть стыдъ; ვისრ. 40; სათავნო ჭირისა, начало несчастья.

**სათაკილო,** ზედ. არ საკადრისი, საძრახავი, საწყენი, щекотливый, неприличный, оскорбительный, აცია 34.

**სათალი,** ზედ. ან ს. გასათლელი; ზუთხის გვერდები გამოსული შაშხად; подлежащій строганію; провѣсные бока осетрины; ანტ. 3 — 23; დასტ. 123.

**სათამაშო,** ზედ. და ს. თამაშობის თვის სახმარი; შესაქცევი რამ ყრმათა, игральный; игрушка; რუსუდ. 767; ქილ. 419; -ქაღალდი, игральныя карты, **სათამაშოდ,** ზმ. для забавы, для игры; რუსუდ. 885.

**სათანადო,** ზედ. ჯეროვანი, მართებული, должный, надлежащій, мѣстный, სათანადოა, должно, დან. 11—26; მარკ. 1—10.

**სათაო,** ზედ. სასარგებლოდ თავისა, въ пользу свою; დასტ. 54; 166.

**სათანაო,** ს. თან საკარგებელი, თან წასაღები, все то что кто либо имѣетъ при себѣ; რუსუდ. 508; 615, 766; -ჯარი, войско, которое должно имѣть съ собою, სათანაო ბარგი, დავრ. 48; багажъ, который необходимо имѣть при себѣ.

**სათანაგრო,** ს. სანანური, შესაბრალი, შესაცოდავი, сожалѣніе; жалость.

**სათარგმანებელი,** ზედ. გადათარგმნითი, აღხსნითი, переводный, объяснительный.

**სათარი,** ს. ნალო, შეშა მოთრეული, вязка дровъ, დასტ. 19.

**სათახე,** ს. ნალბაქი, блюдечко.

**სათაური,** ს. სათავე ცხენისა, оголовъ узды; იობ. 40—20, -წიგნისა, заглавіе книги; -ბაწრისა.

**სათაყვანე, სათაყვანო,** ზედ. თაყვანის საცემელი, достойный почитанія, ბაქრ. 282.

**სათბობი,** ზედ. გასათბობი, нагрѣвательный, ქიმია 125.

**სათბური,** ს. აჭარულად ახალუხი, архалукъ; ბაქრ. 164, узелъ у веревки; სიმზ. 114.

**სათეატრო,** ზედ. თეატრისადმი საკუთნებელი, театральный, -თხზულება, театральная пьеса.

**სათევზო,** ზედ. თევზთ საჭერი, рыболовное (мѣсто). ნეემია 3—3, დარეჯ. 2—131; გუჯ. 6; მამული ბარითა, წყლითა და სათევზოთი, помѣстье съ пахатною землею, водою и рыбною ловлею.

**სათევზო,** рыбій.

**სათევი ღამისა,** ს. უძილოდ გასატარებელი ღამისა, для ночнаго бдѣнія назначенный.

**სათელელი,** ზედ. გასათელავი, валяльный.

**სათემო,** ზედ. თემისადმი საკუთნებელი, областной; общинный, სათემო მიწა, общинная, мірская земля, სამ. ვახტ. 256; გუჯ. 33.

**სათერი** (ბერძნ.), ნახე საცერი; 1 ქართლ. 389.

**სათესავი, -სი,** ზედ. ან ს. დასათესი, ან თესლი, сѣятельный; посѣвный; посѣвъ.

**სათესლე,** ზედ. თესლიანი; ან თვით თესლი. сѣмянной; сѣмя; ბუნ. კ. 246, зерновикъ; **-კაცისა,** канатикъ.

**სათვალავი,** ს. რიცხვითი ან რიცხვი, числительный; число; счетъ; ვისრ. 150; ხრონ. ბრ. 28; გორგ. 196, სამ. სიმზ. 125; **-წელიწადისა,** лѣтосчисленіе, 1 ქართლ. 344.

**სათვალე,** ს. სალტე შემოკრული რგვალი ჭიქა სუსტად მხედველთათვის, очки; -სიცუდე, заговоръ отъ глаза, ვისრ. 28; ზევით დაბურეს სათვალითა, верхъ покрыли стеклянной крышею, რუსუდ. 535, **სათვალებიანი,** ზედ. носящій очки.

**სათვალო,** ზედ. თვალად მოსაწონი, წარმოსადეგი; видный, взрачный, -კაცი, видный мужчина. დარეჯ. 2—73; 97, 2—146; -სათვალო საქმე, რუსუდ. 313; очевидное дѣло.

**სათველი,** ს. საწყაო 80 ქსესტისა, ან ასოცი ლიტრისა, ძველებური ლიტრა ერთის გირვანქის ოდენი იყო; вѣсъ три пуда, ლევიტ. 5—11; 6—20; საბ. ლ. ნ. საოველი.

**სათვითო,** ზედ. თვითოეულისადმი საკუთნებელი, каждому особенно принадлежащій; ლოლ. 124; ანტონ. 7; -სახელი, собственное имя.

**სათვისო,** ზედ. თავისი საკუთარი, собственно свой, 2 ქართლ. 368; **სათვისოდ,** ზმ. თავისთვის, для себя, ვისრ. 116.

**სათვლელი,** ზედ. საანგარიშო, счетный.

**სათთვეო,** ზედ. თთვისა, мѣсячный, მარტ. 2—163; **-მეტაფრასი,** четьи минея, распредѣленная по мѣсяцамъ, მარტ. 1—35.

**სათი** (არაბ.), ს. გიშერი, черный драгоцѣнный камень, ვეფხ. 829, 831, 861, ვისრ. 28, 29; რუსთველის უხმარია სათი წამწამად, ვეფხ. 1274.

**სათიბელი,** ს. პაკარა ნამგალი ბალახის გასათიბავი, ჭადლი; серпъ, коса.

**სათიბი,** ს. მინდორი ბალახიანი გასათიბავი, покосъ, покосные луга; გუჯ. 21.

**სათივე,** ზედ. თივის მოსათიბი, ან თივის შესანახავი ადგილი; покосный; сѣнной сарай; სამ. სიმზ. 381.

**სათითაო,** ზედ. თვითოეული, каждый, **სათითაოდ,** ზმ. თვითეულს, каждому особенно, ანტ. 6—33.

**სათითე**, ს. მეტალთაგან შექმნილი თითზედ შესაცმელი მკერვალთაგან, наперстокъ.
**სათითო**, ნ. სათვითო; ანც. 7.
**სათითურა**, ежа (песья трава), ნ. ჩ. ლ; ერის. ლ.
**სათითური**, ს. ხლმის ბურნუკი, наконечникъ у сабельныхъ ноженъ.
**სათირკმლე**, ზედ. თირკმლისა, почечный.
**სათიხარი**, ს. ხმლის ბურნუკი, наконечникъ у ноженъ, გუჯ. 25: საბ. ლ.
**სათლელი**, ზედ. სათალი, ადვილად გასათლელი; საკუთრად: იარაღი წიგნთა პირის მოსათლელი; подлежащій строганію, граненію, инструментъ для обрѣзыванія книгъ; рѣзецъ; ვეფხ. 5, გან. თეიმ.
**სათლი** (არაბ.), ს. ცოლჩა, საკიდარი ქვაბი, кострюля.
**სათლი ჟამი** (სპარს.), ს. გაცივება, простуда.
**სათმე**, ს. ნავარცხნ თმაში დაცანებული სამკაული, ვისრ. 28; украшенія волосъ.
**სათნები, -ნევი**, ზედ. პირფერობითი, лестный; пріятный, ვეფხ. 487; -თნევი სიტყვა, лестное слово, ვეფხ. 1397.
**სათნო**, ზედ. საამოვნო, კეთილად მისათვალველი, лестный, пріятный, угодный; 1 ქართლ. 226, 349; მშვენიერი, ლამაზი; красивый, ნ. მკვირცხე ნ. ჩ. ლ; 2 ქართლ. 216; **სათნოდ**, ზზ. სასიამოვნოდ, пріятно, სათნოდ მიჩნევა (სათნოდ მიჩნს ან მოვიჩნევ), ზ. მ. одобрить, დაბად. 41—38, **სათნოება**, ს. საამოვნება. გულის სრულება; კეთილის მოქმედება, სიქველე, მადლი; კეთილად მიჩნევა. კეთილ-ნებობა; დამსკ. 4, 3; ფსალ. 5—12; ლუკ. 2—14; угодливость, угодность; добродѣтель; благоволеніе, милость; სათნოების სიტყვა, лестныя слова. (ვესათნოვები, -ვე), ზ. თვ. ვესიამოვნები, ვიამები, нравиться, быть пріятну; ვეფხ. გაჯ. 1084; მესათნოვა, ე. ი. მესიამოვნა, მიამა, понравилось мнѣ, ვეფხ. 624; **სათნოობა** (ვჰ), ზ. უ. სათნოდ მოვექცევი. ვასიამოვნებ, угождать, მოურავ. 371; სათნოებიანი, ზედ. კეთილი, ქველი, благій, добрый; благочестивый; 1 ქართლ. 379; 430; **სათნოყოფა**, ს. благоволеніе; угожденіе; (სათნოვიყოფ. -ვიყავ), ზ. უ. კეთილად მივითვალავ. კეთილად მივიჩნევ, ფსალ. 43—3; благоволить, быть милостиву, доброжелательствовать; ესე არს ძე ჩემი საყვარელი, რომელი მე სათნო ვიყავ, сей есть сынъ мой возлюбленный, въ которомъ мое благоволеніе, მათ. 3—17; (სათნო მიყოფ, -მიყავ), ზ. უ. კეთილად მიმიჩნევ, ты благосклоненъ ко мнѣ, დაბად. 33—9; (სათნო ვეყოფი, -ვეყავ), ზ. უ ვაამებ, ვასიამოვნებ, угождать, ფსალ. 55—13; სათნო ეყვნენ უფალსა, они угодили Господу, გუჯ. 19; **სათნოჩენილი**, ზედ. благосклонный.
**სათოველი**, ნ. სათველი, რიცხ. 5—13; ისა. 5—10; ლუკ. 16—7.
**სათოვლე** (მთა), ს. снѣжная гора.
**სათოკე**, № 4—8, ივერი. 1878.
**სათოფური**, ს. проемъ въ стѣнѣ крѣпости для стрѣлянія изъ орудія, გიორგ. მეფ. ცხოვრ. ცისკ. გვ. 103.
**სათორნე**, ზედ. თორნისადმი საკუთნველი, печной, ნ. თორნე.
**სათოფე**, ზედ. თოფისადმი საკუთნველი, ружейный, მოურავ. 240.
**სათოხარი**, ზედ. თოხით სამუშავარი, подлежащій къ копанію.
**სათრეველა მეღლებისა**, ს. волокуша.
**სათრეველი, სათრევი**, ზედ. თრევით საცარებელი; გასათრეველი, გასალანძღავი, საგინებელი; предметъ тасканія; поносительный, ругательный; ვეფხ. 24; ვისრ. 171; ანც. 29.
**სათრეველი, სათრემელი, სათრომელი**, ს. სათხეველი თევზთ ბადე გრძელი და შორს საგდები, неводъ, მათ. 13—47; ნაუმ. 1—15.
**სათრობელად**, ზზ. для пьянства.
**სათუთება** (ვა), ზ. მ. ვანებიერებ, ვანაზებ, нѣжить.
**სათუთი**, ზედ. ნაზი, ნებიერი, нѣжный, გორგ. 17; ქილ. 164; სათუთად ვჰზდი, воспитывать въ нѣгѣ.
**სათული**, ზედ. საავაზაკო, разбойничій, ხეილ 220.
**სათუთობა**, ს. ნაზობა, სინარნარე, ნებიერობა, нѣжность; ვეფხ. 63.
**სათუნალი**, ს. ბალიში, თავქვეშ დასადები, подушка, 3 ეზდრ. 3—8.
**სათუო**, ზედ. საიჭვო, თუობითი, პირობითი, условный, ვეფხ. 846, 1394; გუჯ. 33; -სქესი, условное наклоненіе, სათუოდ მაქვს, я обязанъ условіемъ, გუჯ. 33; საქმე სათუოდ გაუხდა, дѣло стало условнымъ, 2 ქართლ. 291.
**სათუობა**, ს. თუობა, პირობა, условіе, (ვჰსათუობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. პირობით ვარ, быть подъ условіемъ.
**სათქვენო**, ზედ. принадлежащій вамъ.
**სათქვეფელი**, ს. სარევი ჯოხი; სადღვებელი; мутовка, болтень.
**სათქმელი**, ზედ. სალაპარაკო; სიტყვა; сказательный, подлежащій къ говоренію; предметъ разговора; слово, разговоръ; ვისრ. 52; 116, 155; ალექს. 33; გორგ. 56; ეგ რა სათქმელია, стоитъ ли объ этомъ говорить, სიბრძნ. 141; ცუდი სათქმელი, რუსუდ. 465; пустой разговоръ, **სათქმელად**, ზზ. სალაპარაკოდ; для разговора, ვეფხ. 38, 461; ვისრ. 18; 1 ქართლ. 310; სათქმელად ერთი სიტყვა მაქვს, я имѣю вамъ сказать одно слово, ქილ. 245.
**სათქმელობა**, ს. სალაპარაკო სიტყვა, предметъ разговора.
**სათხედი**, ს. მოკლე შუბი, небольшое копье, дротикъ, ვისრ. 200.
**სათხეველი, სათხევი**, ს. სათრომელი, სახროლიბადე, неводъ, мрежа; ამბაკ. 1—15; ფსალ. 140—10; მათ. 4—18.
**სათხელელი, სათხეპელი**, ს. სართხმელი, ნალი კედელში დაცანებული სიმაგრისათვის, брусъ, положенный въ каменной кладкѣ для крѣпости, 1 ეზდრა, 5—8; დაბეჭდილს დაბადებაში ამის მაგიერად ჰსწერია: ხენი ეცანებიან ზღუდეთა შინა.
**სათხოვარი, -ველი, -ვნელი**, ს. რასაც ვინ ითხოვს; გარდასახადი, გამოსაღები; просьба; налогъ, подать; დაბად. 34—12; 1 ქართლ. 338; სამ. ხომხ. 42; გუჯ.; 2 ქართლ. 367; ანდრ. 121; **სათ-**

**სათხოვნელად**, ზზ. для испрашиванія, ცოლის სათხოვნელად, для сватанія, для женитьбы, რუსუდ. 557, 590; 387; შენდობის სათხოვნელად, для испрашиванія позволенія, რუსუდ. 198; ვისრ. 126.

**საია** (არაბ.), ზედ. სადაგი, მარტივი, არა ჭრელი, простой, непестрый; საბ. ლ.; 2 ქართლ. 351; საია არაყი, простая водка, სამზარ. წ. ბაგრ. ბატ. 131; -ოქრო, чистое золото, რუსუდ. 353.

**საიავარო**, ზედ. ასაკლები, подлежащій грабежу; **საიავაროდ**, ზზ. ასაკლებად, для грабежа; იერემ. 50—10.

**საიაზმე**, ზედ. იაზმისათვის სახმარი, относящійся къ священной водѣ; -ჯამი ან ბადია, водосвятная чаша; ტიმოთ. 47.

**საიასაულო**, ზედ. ან ს. იასაულისადმი საკუთნველი; ან გამოსაღები სასარგებლოდ იასაულთა; იასაულთ სადგომი სახლი; эсаулу принадлежащій; взысканіе въ пользу эсаула; жилище эсауловъ; დასტ. 7; 33.

**საიაფე**, ზედ. იაფი, არა ძვირი, дешевый, ქილ. 455.

**საიბედით**, ზედ. თუ ბედით მოხდეს, на счастье.

**საიგავო**, ზედ. იგავისადმი საკუთნავი, къ притчѣ относящійся.

**საიდამ, საიდგან, საიდამდა**, ზზ. რომლის ადგილიდამ, откуда, ვისრ. 17.

**საიეფო**. ზედ. იაფი, дешевый, ქილ. 319.

**საიდუმლო**, ს ან ზედ. ხვაშიადი; იდუმალი, სადუმილო, საჩუმარი, тайна; секретъ; таинство причащенія; тайный; მიღება წმინდის საიდუმლოსი, причаститься св. таинствъ; საიდუმლო მსხვერპლი, ტიმ. 27, тайная жертва; საიდუმლოთ გეტყვი, подъ секретомъ скажу тебѣ.

**საივანობო**, ს. მსხალის ერთგვარი, порода грушъ; ერისთ. ლ.

**საით, საითკენ**, ზზ. სად, куда, არ საით, ни куда.

**საითკენაც**, ზზ. საიდამაც, съ какой бы стороны, откуда бы, 2 ქართლ. 321.

**საიმედო**, ზედ. იმედიანი, надежный, 2 ქართლ. 552.

**საიმისო**, ზედ. იმისი, ихъ, ихній, საიმისოდ, ზზ. для него.

**საინახე**, ს. საჯდომი ადგილი, мѣсто сидѣнія за столомъ, ლუკ. 14—20; ტიმ. 24; ქილ 542.

**საინტერესო**, ზედ. სახარბიელო, სანუკვარი, интересный.

**საისრე**, ს. ისრის ქარქაში, тулъ, колчанъ, იეზეკ. 21—23.

**საისრე, საისრედი**, ს. ისარი, стрѣла, რიცხ. 24—12; 5—2.

**საისტორიო**, ზედ. სამოთხრობო, историческій.

**საიტერიო**, ს. მღვდლის ჯილდო მიცვალებულის დამარხვისათვის, плата священнику за выносъ покойника.

**საიფესო, საფესო**, ს. ფეხთ გასაბმელი მახე, сѣть для ловли птицъ, საბ. ლ.

**საიფქლე**, ს. პურის ან იფქლის საცავი, житница, ტიმ. 49; -ქვეყანა, земля гдѣ родится пшеница, 2 სჯული 8—8.

**საიქავო, -ქიო, -ქაო**, ზედ. იქაური, тамошній, ნ. საიქიო.

**საიქიო**, ს. შემდეგ სოფელი, მომავალი ცხოვრება; იქაური; будущая жизнь; будущій міръ; გორგ. 1; тамошній, რუსუდ. 446; საიქიო და სააქაო ცხოვრება; настоящая и будущая жизнь, 2 ქართლ. 550; საიქიოს, ზზ. въ будущей жизни.

**საიშვიათო, -თო**, ზედ. იშვიათი, рѣдкій, ვეფხ. 700; ვეფხ. განმ. თ. 11; 1126; ნუქბარი, рѣдкость.

**საიძულო**, ზედ. იძულებული, დაყინებული, принудительный.

**საიჭველი, საიჭვო, -ჭო**, ზედ. იჭვნეული, საეჭვო, сомнительный, მარტ. 1—139.

**საკაბე**, ს. მატყლის კაბის შესაკერავად, матерія на кафтанъ или платье.

**საკადრებელი, საკადრები**, ზედ. გასაბედავი; შესაფერი; требующій рѣшительность, смѣлость; приличный, пристойный; 1 ქართლ. 314; საკადრებელ არს თქმად, смѣло можно сказать, ებრ. 13—16.

**საკადრი, საკადრისი**, ზედ. გასაბედავი, შესაფერი, рѣшительный; приличный, пристойный; რუსუდ. 803; 2 ქართლ. 453; -ხელმწიფისა, приличный государю, რუსუდ. 803.

**საკადრისობა**, ს. შესაფერობა, приличіе.

**საკაზმი, საკაზმავი**, ზედ. მოსართავი, къ убранству принадлежащій, снарядъ, საბ. ლ.

**საკათალიკოზო**, ზედ. კათალიკოზისადმი საკუთნველი, каталикосскій, патріаршій; -სარდალი, главный начальникъ войскъ, набранныхъ изъ церковныхъ крестьянъ, გუჯ. 9; -საყდარი, каѳедральный соборъ, ტიმ. 106.

**საკალამე**, ზედ. კალმისათვის დანიშნული ლერწამი, ქილ. 613; тростниковый.

**საკალატოზო**, ზედ. каменщичій.

**საკალო**, ზედ. კალოსადმი საკუთნველი, гуменный, ქილ. 584.

**საკალმასოდ**, для собиранія хлѣба, вина для монастыря.

**საკამათო, საკამათებელი**, ზედ. სათამაშო, игорный; ან სადაო, საცილობელი, спорный, ქილ. 30; საკამათებლად, ზზ. სათამაშოდ, для игры, для забавы, ვეფხ. 1590.

**საკანი**, ს. ბნელი საპყრობილე იატაკის ქვეშ; казематъ, темница, დავრ. 105; ისა. 58—12; ვეფხ. 266.

**საკანონო**, ს. ცოდვის შესანანებელი; გარდასახადი; эпитемія, церковное наказаніе, გუჯ. 32; სამ. ვახტ. 225; ალბ. 179; სამ. სომხ. 166; **საკანონოდ**, ზზ. გარდასახადად, въ наказаніе, გუჯ. 19.

**საკაყე**, ს. ფეხი ჩახმახისა, курокъ.

**საკარგავი**, ზედ. ან ს. განსაგებელი, распорядительный; завѣдываемый; სახელო, გასარიგებელი, управленіе, вѣдомство, ვეფხ. 333; ქილ. 529; დარეჯ. 107.

**საკარგავი**, ზედ. დასაკარგავი; დანაკარგი, потерянный; потеря; დარეჯ. 2—135; მეშენი საკარგავი ოქრო მიჭამია, я проѣлъ потерянное тобою золото; 1 დარეჯ. 70.

**საკარგყმო**, ზედ. ან ს. მამული მდიდარი ყმებით, ვეფხ. 313; богатое населенное имѣніе.

**საკარვე**, ზედ. კარვისადმი საკუთნველი, шатерный;

არა აქვს, онъ не имѣетъ вѣры, საქმ. მოც. 16—19; ფსალ. 4—8; ზეკ. 34—28; (ვჰსასოებ, -სოვე ან ვესასოები), ზ. უ. იმედი მაქვს; ვესავ, მრწამს; уповать, надѣяться; полагаться; вѣрить; მარტ. 2—76.

**სასოებიანი, სასოიანი**, ზედ. მოსავი, მქონებელი სარწმუნოებისა, уповающій, надѣющійся; вѣрующій.

**სასოფლო**, ზედ. სოფლისაღმი საკუთნველი; мірскій; сельскій; -კრება, ნ. მსოფლიო კრება; -ადგილი, мѣсто для деревни.

**სასო-წარკვეთა, -თილება**, ს. უიმედობა, გაწირულობა, отчаяніе, безнадежность; (სასოს-წარვიკვეთ), ზ. უ. უიმედო გავხდები, потерять надѣжду, отчаяться; (სასოს წარვჰკვეთ ან წარვუკვეთ, -თე), ზ. მ. განვსწირავ, უიმედო ვჰყოფ, ყელს გამოვსჭრი, სასოებას მოვჰკვეთ, привести кого въ отчаяніе, обезкуражить, отнять у кого всякую надежду; სასო წარკვეთილი, ზედ. უიმედო, თავგაწირული, безнадежный, отчаянный.

**სასრბო**, ს. სარბიელი, поприще, ристалище, იერემ. 8—7, 9.

**სასრევი**, ს. სალესავი ქვა; ცულის სალესავსა ჰქვიან: **სარატი**; სამართებელთა, შაშართა და მისთანათა **ხოლაზნა**; სალესავი დანათა **ქაშური** ან **მაქური**, რკინის ან ბასრის სასრევსა **მაზათი**; პირის გამოსაწყობი უკეთესს გალესვისათვის **ლანგი**; ოქროს გამოსაცდელი სასრევი **გიდონტი**, მრგვალი სალესავი ჩარხით საბრუნავი; **აფაური**; точило, брусокъ для точки.

**სასრევი**, ზედ. საგდები, სასროლი, метательный, -შუბი; метательное копье.

**სასროლი**, ზედ. საგდები, სასრევი, метательный, -ბადე, сѣть, которую закидываютъ рыболовы.

**სასტერი**, ზედ. გასასტერებელი, удивительный, გურამ.

**სასტვინელი**, ს. სალამური, სტვირი, свирѣль, свистокъ; იერემ. 51—37; დან. 3—7.

**სასტიკი** (ხომხ.), ზედ. მძაფრი, ფიცხელი, ძლიერი; მძაფრი, ხვესტი; сильный, жестокій, строгій, свирѣпый; -ქარი, порывистый вѣтеръ, -კაცი, жестокій человѣкъ, -ომი, жестокая битва, რუსულ. 472; **სასტიკობა**, ს. ფიცხლობა, მძაფრობა, жестокость, свирѣпость, 1 ქართლ. 417; (ვჰსასტიკობ, -კე), ზ. უ. ვჰმძაფრობ, სასტიკად ვიქცევი, свирѣпствовать, **სასტიკება** (ვასასტიკებ, -კე), ზ. მ. განვაძვინებ остервенять.

**სასტუმრო**, ს. სტუმართ დასახვედრი სახლი, гостиная, მროვ. 32; ზედ. სტუმართ შესახვედრი, къ гостямъ относящійся.

**სასტური**, ნ. სამსტოვრო.

**სასულე**, ს. საფშვინველი ხორხი, дыхательное горло, трахейная артерія, რუსულ. 290; ზოგჯ. განხმულობა, პირი, отверзтіе.

**სასულიერო**, ზედ. სამღვდელო; ან სულისაღმი საკუთნველი; духовный, душевный; къ душѣ относящійся, ვისრ. 203; გუჯ. 33.

**სასულტანო**, ზედ. султанскій, 1 ქართლ. 308.

**სასუმალი**, ს. სასმელი, питье.

**სასუმლობა**, ს. შვილად აყვანა усыновленіе; ან უკეთუ ვინმე მოკვდეს და ცოლი მისი დაშთეს უშვილოდ და იგი შეირთოს მოყვარემან მისმან და მამულიც მისი მოიგოს, ამასა ჰქვიან სასუმლობა; принятіе наслѣдства посредствомъ вступленія въ бракъ съ бездѣтною вдовою, умершаго родственника; საბ. ლ., (ვასასუმლებ, -ლებ), ზ. მ. შევართვევინებ მოყვრის ქვრივსა, заставить вступить въ бракъ со вдовою умершаго родственника, (ვესასუმლები, -ლე), ზ. თვ. შევირთავ მოყვრის ქვრივსა, жениться на вдовѣ своего родственника, საბ. ლ.

**სასუნა**, ს. მცენ. деренъ, глогъ (плодъ), პ. ფ. ლ.

**სასუნებელი**, ზედ. საყნოსელი, нюхательный, ზოგჯ. სურნელი, სურნელება, духи; -სპირტი, нюхательный спиртъ.

**სასუნთქველი, -ქავი, -ქი**, ზედ. საფშვინველი, дыхательный, -ყარყანტო, дыхательное горло.

**სასურველი**, ზედ. სატრფიალო, სანუკვარი, საყვარელი, желательный; милый, любезный; -შვილი, любезный сынъ, ვეფხ. 471.

**სასურვი, -ვო**, ზედ. სასურველი, სანუკვარი, желанный, მარტ. 2—4.

**სასუფეველი**, ს. განსასვენებელი ან საშვებელი ადგილი ზეცაში, სადაც სულნი წმინდათა განისვენებიან, царство небесное, рай, მათ. 3—2; 5—3, 4; ლუკ. 22—18, 19.

**სასუფრაჯო**, ზედ. სუფრაჯისაღმი საკუთნველი, тафельдекерскій.

**სასუქი**, ს. უსხი, ჭმეული საკლავი; откормленное животное на убой; -მიწისა, навозъ, удобреніе; განპოხება მიწისა სასუქით, удобрить землю.

**სასქესო**, ზედ. სქესისაღმი საკუთნავი; ნახე სქესი; ან შესაფერი, соотвѣтственный; საკით. 26 იანვრ. მცირე მწუხრზედ, დიდება ხმა ბ; 2 კლომბ, მცირე მწუხრზედ დასადებელი, და 27 ივნისსა გალობა 9; წყობ. 541.

**სასყიდელი**, ს. ფასი ან მისაგებელი, мзда, награда, возмездіе, плата за трудъ, вознагражденіе, მათ. 5—12; 26—6; სამ. მოს. 37; 1 კორ. 6—20, სასყიდლის მიღება, получить награду, სასყიდლის მიგება, воздать, вознаградить, დადგა სახლში სასყიდელითა თვისითა, საქმ. 28—30; и остался жить въ домѣ на своемъ иждивеніи; მრავალსასყიდელი, драгоцѣнный.

**სასყიდელი, სასყიდი**, ზედ. ან ს. მოსაფარდველი, რაც რამ საჭირო არს სყიდვად, покупной; покупка; ალბ. 55; სამ. მოსყს. 10.

**სასყიდლიანი**, ზედ. ფასიანი, цѣнный, მრავალ სასყიდლიანი, многоцѣнный, 1 ქართლ. 309.

**სასძევე, სასძეური**, ზედ. რძისათვის სახმარი, молочный, თხიერი სასძეური, мѣхъ молочный, ნ. სარძევე.

**სასძლო**, ს. ქალი გასათხოვარი, დასანიშნავი; საქორწილო შემკული სახლი, სამეფო პალატი; невѣста; чертогъ; ზედ. საქორწილო, брачный, ესთერ. 2—3; შავთ. 95; ტიმ. 99; ან სახლი სასძლოსი, помѣщеніе для невѣсты, მარტ. 3, 6; სასძლო ჰასაკი, возмужалость дѣвицы, ანტ. 20; -ქალი, дочь невѣста, -სახლი, брачный чертогъ.

**სასწავლებელი**, ზედ. ან ს. სწავლისათვის სახ-

მარი; შკოლა, სახლი სადაც ასწავლიან წერა-კითხვას; учебный; училище, школа, სასწავლებლად, ზზ. შაგირდად, სწავლისათვის, въ ученіе, ვეფხ. 316.

**სასწავლო**, ზედ. სწავლისათვის დანიშნული; სწავლობითი, научный, образовательный; поучительный; ს. სწავლა, მეცნიერება, наука, რუსუდ. 397, 647; სიბრ. 29; სასწავლონი მრავალი და სიცოცხლე მოკლეა, научныхъ предметовъ много, а жизнь коротка; ქილ. 2, ადვილი სასწავლოა, легко выучивается, 1 ქართლ. 343; სასწავლოდ მისცა, отдалъ въ ученіе, ანდრ. 1.

**სასწაული**, ს. საკვირველება, საქმე ზესთა ბუნებისა, მიუწთომელი კაცთაგან; მატ. 21—16; იოან. 2—11; საქმ. 4—16, 22; ფსალ. 64—8; ნიში, ნიშანი რისამე, ნიშნება; დაბად. 1—14; მატ. 26—48; ლუკ. 2—12; чудо, чудеса; знаменіе; **სასწაულთ მოქმედი ხატი**, образъ чудотворный, **სასწაულიანი**, ზედ. სასწაულის მომქმედი, чудотворный, **სასწაულება**, ს. სასწაულთ მოქმედება, чудодѣйствіе, чудотвореніе, ტიმოთ. 144; (ვისასწაულები, -ლე), ზ. ვ. ознаменоваться, 2 მაკაბ. 2—1; праздноваться.

**სასწორი**, ს. სიმძიმეთ საცნობი იარაღი, ლევიტ. 19—35; ამოს. 8—5; რიცხვ. 7—13; იერემ. 52—20; გამოსლ. 30—23; წონა 4 დრაჰმის ოდენი, საბ. ლ. 4 მეფეთ. 4—23; ნიშანი ზოდიაქოსი, რომელიც მიითვლის მზესა სეკტემბერში; вѣсы; вѣсъ въ 4 драхмы; сентябрскій знакъ зодіака; სასწორის ბაკი, вѣсовое, სასწორის თვალი ან პინაკი, вѣсовая чашка, ლუკ. 19—18, 19.

**სასწრაფო**, ზედ. საშური, საჩქარო; ან საჭირო, აუცილებელი; ჩანთა მასრებისა; скорый, поспѣшный; нужный, необходимый; патронница; ვეფხ. 147; -ფოდ, ზზ. საჩქაროდ, поспѣшно, ანკ. 3—11.

**სასხარტი**, ზედ. დასასხლეტით სასროლი, метательный.

**სასხდომელი, სასხდომი**, ს. საჯდომი რამ, сѣдалище, ჟამნ. 134, 186; 1 ქართლ. 291; მოს. საბ. 21.

**სასხენე**, ნ. სახსენე.

**სასხვისო**, ზედ. სხვისადმი საკუთნველი, чужой.

**სასხლევი**, ს садовый ножъ.

**სასხლევი**, მაგალ. მამული, ს. ვენახი, виноградникъ, სიგ. ჩოლოყაშ. 41, № 25, სასხლევი საკუთრად ნიშნავს ბაღში სახმარსა დანასა, полольникъ, садовый ножъ.

**სასხლეტი**, ნახე სარეგვავი.

**სასხლეტი, სასხლეტომი**, ზედ. დასასხლეტი, скользкій, საბ. ლ.

**სასხმელი**, ზედ. ჩასაცმელი, одѣваемый, ფეხთ სასხმელი სამოსელი, обувь, გამოსლ. 28—4.

**სასხნე**, ნ. სახსენე.

**სასხნილო**, ზედ. სახსნილო, скоромный.

**სასხოლასტიკო**, ზედ. სხოლასტიკოსთადმი საკუთნველი, схоластическій.

**სასხრტო**, ზედ. დასასხლეტი, скользкій, საბ. ლ.

**სასხურებელი**, ს. უსუპის ბალანის კონა იაზმის საპკურებელი, кропило, брызгалка, ზედ. საპკურებელი, შესასხმელი, кропильный.

**სასჯელი, საშჯელი**, ს. სამართალი, ბჭობა: პატიჟი, დასჯა ბოროტთა და ურჩთა, წვალება; ფსალ. 1—5; 71—1; იგავი. 23—29; ისა. 19—22; 3—14; ვისრ. 169; 11—3, მატ. 12—40; იოან. 5—29; იაკობ. 2—13; ვეფხ. 844; 859; შრომა, ღვაწლი; საბ. ვახტ. 204; დავრ. 41; судъ; наказаніе по суду, казнь, мука; мученіе; трудъ; ღმერთო, სასჯელი შენი მიეც მეფესა და სიმართლე შენი ძესა მეფისასა, Боже! дай царю судъ твой и правду твою сыну цареву; ფსალ. 71—1; სასჯელის მიცემა, казнить, საუკუნო სასჯელი, вѣчная мука; ებრ. 6—2; სასჯელი სიმართლით, судъ справедливый; საბ. მოს. 7.

**სასჯელო**, ზედ. ან ს. დასასჯელი, ან მსჯავრი, судебный; судъ; გუჯ. 30.

**სასჯულო**, ზედ. -საქმე, судебное дѣло, შესავ. გ. მ. სამართლ.

**სასჯულო**, ზედ. სჯულისადმი ან სამართლისადმი საკუთნველი; სამართლის წიგნი, судебный; судебникъ; ზაქარ. 1—6.

**სატა** (ბერძნ.) ძველებური საწყაო, რომელიც შთაიტევდა ვიდრე 150 ქათმის კვერცხსა ან $1^1/_2$ მოდია, ანგია, 2—12; сата, мѣра, вмѣщающая въ себѣ 150 куриныхъ яицъ.

**სატალი, სატლი, სატლობი**, ს. მუცელა, მომსვრელი სენი, холера, 1 ქართლ. 176.

**სატალო**, ზედ. საყარაულო, сторожевой, დარეჯ. 2—102.

**სატამაზლუხო**, ზედ. животное, назначенное для приплода.

**სატანა** (არაბ.), ს. ეშმაკი, сатана, діяволъ, ვეფხ. 2.

**სატანი**, ს. დასატანებელი რამ, вставочный, თმის სატანი ან სხვა რამ, სამკაული, საბ. ვახტ. 153; уборъ волосъ и другія украшенія.

**სატანჯავი, -ჯველი**, ს. დასჯა, წვალება; ან დასასჯელი ადგილი შემცოდეთა; казнь; мука, мученіе; мѣсто казни, ლუკ. 16—23, 28; ზედ. სასჯელი, мучительный, გორგ. 194; სიბრ. 29; **სატანჯველად**, ზზ. საწვალებლად, на мученіе.

**სატარებელი**, ზედ. სავლინებელი, დასატარებელი, требующій носки или возки, ხელით სატარებელი, нуждающійся въ руководительствѣ.

**სატარუღო**, ზედ. ან ს. ტარუღისადმი, შესაფერი; ღებულობა სასარგებლოდ ტარუღისა, градоначальничій; подать въ пользу градоначальника, დახტ. 30.

**სატაცებელი**, ზედ. ასაკლები, подлежащій къ расхищенію, ისა. 5—5.

**სატაცური**, ს. მცენ. спаржа.

**სატაძრე**, ზედ. საეკლესიო, храмовой.

**სატახტო**, ზედ. სამეფოს ტახტისადმი შესაფერი, престольный, რუსუდ. 67; -ქალაქი, престольный городъ, столица.

**სატები**, ს. საჩრდილობელი, тѣнь, сѣнь.

**სატევარი**, ს. ხანჯალი, кинжалъ, 2 ქართლ. 371.

**სატენი**, ზედ. გასატენი, набивной; начинка.

**სატერფული**, მაგ. ბარისა, ს. мѣсто у заступа, гдѣ ставятъ ногу; საბ. ლ.

**სატეხი**, ზედ. ან ს. სამტვრევი; დიდი საჭურეთელი ძელთა; для ломки; долото, долбня.

**სატვირთავი, -თველი,** ს. ტვირთი; დასატვირთავი; ноша; вьючный; გომოსლ. 25—28; 1 ქართლ. 175; **-ვად,** для навьюченія.

**სატე,** ს. სალტე, обручъ; кольцо; ქილ. 626; მელექსეთა უხმარიათ წამწამად, ресницы, ვეფხ. 266.

**სატიალო,** ზედ. пагубный.

**სატივე, სატიო,** ს. ადგილი წყლის პირზედ, სადაც ტივი მიადგება, пристань, гдѣ останавливаются плоты; 2 ქართლ. 335, 482, სატივის პირი, ს. ტივზედ. ასაღები დებულობა, пошлина съ плотовъ, დასტ. 94.

**სატიკის პირი,** ს. плата завѣдующаго бурдюками.

**სატილოვე,** ზედ. холщевой.

**სატირალი,** ზედ. სამგლოველი, плачевный, დარეჯ. 136; სიბრ. 153; ქილ. 207.

**სატირელი, -ტირი,** ზედ. იგივე სატირალი, оплакиваемый, плачевный, ვეფხ. 197, 1453.

**სატირი,** ს. ძველებური ოქროს ფული წონით ორი დიდრაქმისა ან 4 დრაჰკნის ოდენი და ფასით 20 ვეცხლ. დრაჰკანისა, статиръ, древняя золотая монета въ 4 драхмы, цѣною въ 20 сереб. драхмъ. მატ. 17 — 27; ლევიტ. 27 — 6; მოსეს სამართ. 33; дидрахма.

**სატირი** (ლათინ.), ს. საკიცხავი თხზულება ლექსად ან პროზად, сатира.

**სატიხარი,** სადგამი ფიცარში, вставка въ доскѣ.

**სატკბილე,** ს. მაჭრის ჩასასხმელი ტიკი, бурдюкъ для молодаго вина.

**სატკბობი,** ს. დასატკბობი სიტყვა, ალერსი, ласки, რუსუდ. 400.

**სატკბუნარი,** ზედ. лакомый, сладкій, დასატკბობი; ს. მცენ, луговая рута, лупута.

**სატკბურა,** ს. გართხმული მუწუკი გარდამდები, ელქუნი, золотуха, лишай; მცენარე, луговая рута, сузикъ, лупута.

**სატკენი,** ს. ნატკენი ადგილი, больное мѣсто, ушибъ, ქილ. 606.

**სატკეპნელა,** ს. საზეპელი. ручная баба, трамбовка.

**სატკივარი,** ზედ. ან ს. საწუხარი, სანანური, ვეფხ. 1302, 1450; სენი, ავადობა ტკივილით, жалкій, жалостный; боль; ზედ. -ადგილი, больное мѣсто; დარეჯ. 138; სატკივრიანი, ზედ. მაგალ. სიტყვა, ვისრ. 127, გულის მომწყვლელი სიტყვა, язвительное слово.

**სატლი,** ნ. სატალი; **სატლობა,** ს. მუცელა ან ჟამი მუცლის ტკივილის სენისა, холерное время.

**სატომრე,** ზედ. мѣшечный.

**სატრაბახო,** ზედ. назначенный для болтовни.

**სატრაპეზო,** ზედ. სასადილო, обѣденный, -პალატი, столовая.

**სატრაპესი, -პეტი, სატრაპი,** (სპარს.), ს. ერისთავი, თემის განმგებელი, сатрапъ, воевода, დან. 3—94: 6—4.

**სატრე,** ს. მცენ. бересклѣдъ, ერის. ლ.

**სატრედო,** ზედ. ტრედისადმი საკუთნველი, голубиный, ს. ტრედის ბუნაგი, голубятня, ქილ. 321.

**სატრიო,** ზედ. გულითადი, сердечный, искренній, მოსეს. სამ. 3; ახალს დაზეჭდილს დაბადებაში (2 სჯული 13—6), ჰსწერია: სწორ იყოს თავისა შენისა და სხ. ამითი ჰსჩანს სხვაობა ძველის დაბადებისა დაზეჭდილისაგან.

**სატრფიალო,** ზედ. ტურფად სახილველი, სანდომიანი, სასურველი, милый, любезный, привлекательный; ან საშიკო, предметъ обожанія, რუსუდ. 443; მარტ. 1—10; ქილ. 245.

**სატრფო,** ს. საშიკო, предметъ обожанія, ერისთ. 7; ვეფხ. 8; განმ. თ.

**სატურფალი,** ზედ. ან ს. სატრფიალო, სანდომიანი, милый, достойный обожанія, ვეფხ. 646, 1548; ქილ. 685; ყოველსა სატურფალსა შენა ჰსჯობიხარ, ქილ. 378; ты превосходишь красотою всѣхъ красавицъ.

**სატურფო, სატურფალი,** ზედ. ტურფისადმი საკუთნველი; ტურფა; относящійся красотѣ, красивый; ქართლ. 300.

**სატუსაღო,** ზედ. ტუსაღთადმი საკუთნველი, арестантскій; ს. тюрьма.

**სატფური, სატფურება,** ს. ენკენიობა, განახლება ტაძრისა წლითი წლად აღსასრულებელი, обновленіе освященіе храма, 1 ქართლ. 32; მოსეს სამართ. 15; რიცხვი. 7—10; დაზეჭდილი დაბადების მუხლი, სადაც იპოვება სატფური არ ეთანხმება მოსეს სამართალსა, რომელიც არის გადმოწერილი ძველის დაბადებისაგან; პირველში დაზეჭდილია: და ეტყოდინ ერსა მას და ჰრქვას: თუ ვინმე (ვისმე) კაცთა თქვენთაგანსა სახლი ახალი აღეშენოს და სატფური არა ეყოს მას შინა, განვედინ ჩვენგან და მიიქეცინ მუნ სახიდ თვის, მეორეში ჰსწერია: ეტყოდე ერსა მას და არქუ; ეშენოს თუ ვისმე კაცსა სახლი ახალი და სატფური არა ეყოს მას შინა, განვედინ ბრძოლისაგან და მიიქეცინ სახედ თვისად. ტექსტი მეორისა ე. ი. მოსეს სამართლისა უნათლესია ვიდრე დაზეჭდილის დაბადებისა, 2 სჯული. 20—5.

**სატუქსარი,** ზედ. დასატუქსავი, სასაყვედურო, ან თვით საყვედური, къ выговору относящійся; выговоръ, нагоняй, нагонка; ქილ. 265, 460.

**სატუხელი,** ზედ. საზიზღარი, საძაგელი, უწმინდური, гнусный, отвратительный, мерзостный; შავთ. 5, 83; ს. мерзость; ალბ. 20; 1 ქართლ. 335; სატუხელი მწუხარება, отвратительная печаль, ბუჟ. 23.

**სატფობი,** ს. топливо.

**სატყაო,** ზედ. кожевной.

**სატყეო,** ზედ. ტყისადმი საკუთნველი, лѣсной.

**სატყვეო,** ზედ. ტყვისადმი საკუთნველი, плѣнничій, სატყვეოდ შენი გული დაუჭირავს онъ плѣнилъ твое сердце, ვისრ. 56.

**სატყვეო,** მაგალ. ხარჯი, ს. налогъ для покупки рабовъ шаху, დასტ.

**სატყვეობო,** ზედ. ტყვესადმი საკუთნველი. плѣнничій, -ბორკილი, узы плѣнника, кандалы.

**სატყეპელი,** ს. ჯანდრის ხე ან საზეპელი, валекъ; трамбовка.

**სატყორცი, -ცნელი,** ზედ. სასროლი, გასასროლი, метательный, ვეფხ. 698; 1 ქართლ. 75.

**საცთუვარი**, ზედ. მოსაცთუვებელი, საცთური, ცთუვილი, ложный; обманчивый; ложь, обманъ; ქილ. 5, 474, 483; საცთუვრად გულისა, для обмана сердца.

**საუარე**, ზედ. უარის სათქმელი, къ отказу относящійся, ვეფხ. 795; ქილ. 499.

**საუბარი**, ს. ლაპარაკი, უბნობა, рѣчь, бесѣда, разговоръ, ვეფხ. 20, 34, 307, 656; ვისრ. 35; საუბრად, для бесѣды.

**საუბე**, ზედ. უბისადმი საკუთნველი, пазушный, -საათი, карманные часы.

**საუბედურო**, ზედ. არ საბედნიერო, несчастный, -როდ, ზზ. къ несчастію.

**საუბნარი**, ნ. საუბარი.

**საუბრობა**, ს ლაპარაკი, უბნობა, разговоръ, бесѣда, (ვჰსაუბრობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვლაპარაკობ, ვუბნობ, говорить, бесѣдовать; ციმ. 150; (მესაუბრები, -რე), ზ. თვ. მელაპარაკები, ты говоришь со мною, ты бесѣдуешь со мною; ანც. 6—13, 28.

**საუდაბნო**, ზედ. ან ს. უდაბნოსადმი საკუთნავი ან თვით უდაბნო, მონასტერი; къ пустынѣ относящійся; пустыня, монастырь; დავრ. 43.

**საუდიერო**, ს. აზნაურთ გლეხების გარდასახადი, რომელსაც აძლევდენ აზნაურნი თავადი შვილსა, რომლისაც მამული ეჭირათ, подать крестьянъ, принадлежащихъ дворянину князю, Зап. Кавк. Геогр. Общ. № VII, стр. 47, подать натурою хлѣбомъ отъ 6 батм. (18 фунт.), пшена 15 батм. 120 тунгъ вина, см. Кавк. Календ. за 1859 г.

**საუდიარო**, ზედ. უნამუსო, безчестный, ქილ. 113.

**საუზმე**, ს. დილაზედ, გამოღვიძების შემდგომ პურის ჭამა, закуска.

**საუკადრისო**, ზედ. ან ს. არ საკადრელი; საური, გარდასახადი უპატიობისა, неприличный, непристойный; взысканіе за безчестіе; ქილ. 342; სამ. ვახტ. 90.

**საუკეთესო**, ზედ. ფრიად კარგი, რჩეული. საუცხოვო, наилучшій, отмѣнный, прекрасный, 1 ქართ. 268.

**საუკაცროვო**, ს. საუპატიო, взысканіе за безчестіе, მოურავ. სიგ. 5.

**საუკუნე**, ს. დაუსრულებელი, განუზომელი ჟამი; ან ასი წელიწადი; вѣкъ, вѣчность; вѣкъ, столѣтіе; ისაი. 13—20; საუკუნე ესე, это столѣтіе; этотъ міръ; საუკუნესა ჟამსა, на вѣчныя времена.

**საუკუნო**, ზედ. სამარადისო, სანიადაგო, вѣчный, მროვ. 46, -ცხოვრება, вѣчная жизнь; საუკუნო ტანჯვა, вѣчная мука; -განკითხვა, послѣдній судъ; ვისრ. 12; საუკუნოდ, ზზ. вѣчно.

**საუკუნობა, -ნოება**, ს. მარადისობა, вѣчность, კავშ. 108; (ვსაუკუნოებ, -ნოვე), ზ. უ. быть вѣчнымъ, 1 ქართლ. 309, **საუკუნობითი**, ზედ. სამარადისო, вѣчный, კავშ. 108. [паекъ.

**საულუფე**, ს. ულუფისადმი საკუთნველი, ულუფა,

**საუმცროსო**, ს. უმცროსობის შესახვედრი წილი გაყრაში სამართლით, часть доля меньшаго брата въ имѣніи послѣ отца; სამ. ვახტ. 108; ალექ. 173; ნ. საუფროსო.

**საუნადო**, повинность, замѣняющая личныя полевыя работы.

**საუნაგირე**, ზედ. сѣдельный.

**საუნჯე**, ს. უნჯი, სიმდიდრე; საცავი უნჯისა სიმდიდრისა, სალარო; საცავი პურისა, ბეღელი, ანბარი; მათ. 2—11; 6—19, 20; ვეფხ. 896; ლუკ. 6—45; ანდრ. 117; 12—18; სენაკი, სამხოლოვო სახლი, მათ. 6—6; сокровище, кладъ, богатство; сокровищница, казнохранилище; житница, амбаръ, хлѣбный магазинъ; кабинетъ, комната; საუნჯენი სამხრეთისანი, южные вѣтры, იობ. 9—9; ნუ იუნჯებთ თქვენ საუნჯეთა ქვეყანასა ზედა; не собирайте себѣ сокровищъ на землѣ, მათ. 6—19; ხოლო შენ რაჟამს ილოცვიდე შევედ საუნჯესა შენსა, ты же когда молишься, войди въ комнату свою, მათ. 6—6; და შეჰკრიბოს იფქლი საუნჯესა თვისსა, и соберетъ пшеницу свою въ житницу, მათ. 3—12; 13—32; -წიგნთა, библіотека, ციმ. 102.

**საუპატიო**, ს. საუკადრისო, გარდასახადი უპატიობისათვის, взысканіе за безчестіе, სამ. ვახ. 110, გუჯ. 9, 33; ანუ თვით უპატიოება, безчестіе, ვინ ძმათა უპატიობა ჰკადროს, кто братьямъ нанесетъ безчестіе, გუჯ. 20.

**საურავი**, ს საზრუნავი საგანი, სანაღვლო; საკარგავი, განსაგებელი, გასარიგებელი; თანა მდებობა; предметъ заботы, попеченія; вѣдомство, управленіе; должность, обязанность;, ვეფხ. 333, 335, 726, 548; 1 ქართლ. 380; ვისრ. 103, 132; დარეჯ. 140; ხელის საურავი, должность, званіе съ обязанностями, ვეფხ. 335; საურავი სულისა, забота о душѣ; поминаніе усопшаго; ალბ. 82; საურავი ჰქონდა, онъ имѣлъ заботу, ვისრ. 200; სამეფო საურავი, заботы государственныя, государственное управленіе.

**საურავი**, ს. გარდასახადი, საზღაური, ნ. საური, взысканіе, пеня.

**საურავი**, ს. სამურველი ცხენისა, скребница.

**საურვალი**, ზედ. წყვილი კაცი, яйце шулятное, საბ. ლ.

**საურველი, -ვებელი**, ზედ. საზრუნავი, требующій заботъ, попеченія; тревожный; გუჯ. 30; ზოგჯ. გარდასახადი, пеня, взысканіе; ალბ. 17.

**საური**, ს. ხარკი; საურავი, გარდასახადი, სათხოვარი; საური არ იყო საყოველ-წელიწადო დებულება, რომელსაც შევარდებოდა თვითოეულს კომლსა ეთხოვებოდა თოთხმეტი შაური; თორმეტი შაური ან ერთი მარჩილი მეფისა იყო, ერთი შაური და ნახევარი მესაურისა, და ნახევარ შაური სალთხუცისა და მეფის მდივნებისა; пошлина; взысканіе; გასაყრელო საური, пошлина за раздѣлъ имѣнія; временная дележная подать, დასტ. 28, 29, 57, 97; საური ბოგანოსი, оброкъ съ крестьянина безземельнаго; სათათრო საური, дань въ пользу Персовъ или Турокъ.

**საურმე**, ს. მაგალ. გზა, проѣзжая дорога, ჩონგ. 133; ზედ. ურმისადმი საკუთნავი, телѣжный.

**საურჩო**, ზედ. ან ს. ურჩობისადმი საკუთნველი; ურჩობა, относящійся къ упрямству; упрямство, ქილ. 625.

**საურწყო, -ვო,** ს. რძე, ერბო, კვერცხი, და მისთანანი, საყველიერო. молочное, сыропустное, საბ. ლ. ბუნ. ლ.; -ქილა, горшокъ, გუჯ 28.

**საუფლის წული,** ზედ. ან ს. უფლის წულისადმი საკუთნველი მამული, ქონება, удѣльное имѣніе, удѣлъ, 2 ქართლ. 538.

**საუფლო,** ზედ. ღვთისადმი საკუთნველი, Господскій, Господній; 1 ქართლ. 268; 270; 312; **-დღესასწაული,** ასე იწოდება ქარაგმა, რომელიც ჰზის საუფლოთა ლექსთა ზედა, титло надъ словами божественными, какъ напр. Б͞гъ, Г͞дь, этотъ знакъ изображается ͞; ნ. ქარაგმა; ან Господній праздникъ.

**საუფროსო,** ს. უფროსისადმი შესახვედრი წილი გაყრაში, საუფროსო ასე იყო: ძმებსა ან ნათესავებს რაც ყმა ან მამული ჰქონდათ მეფის მდივანი აღწერდა ოცს კვამლზედ ერთს კვამლს უფროსი ძმა გამოირჩევდა და ერთს უარესს სხვა ძმები მისცემდნენ, ამას ერქო, საუფროსო; შუა თანა ძმას საშუალო ოცს კვამლზედ იყო დანიშნული ერთი კვამლი; უმცროსს ძმას საუმცროსო ერგებოდა მამის სასახლე; ამას გარდა ძმები რომელნიც იყოფებოდნენ სასარგებლოდ მეფისა უნდა დაედოთ ოცს კვამლზედ ერთი კომლი, რომელსაც ამოარჩევდა. ის უნდა მიეცათ, ამას ერქო გასამყრელო, სამ. მეფის. ვახტ. 100, 101, 102, 103, 104, 105, 106, 108; 1 ქართლ. 268; ალექს. 161; ერისთ. 8; часть крестьянъ, отходящихъ во время раздѣла братьевъ, помѣщиковъ въ пользу старшаго брата, доля за старшинство.

**საუცხოვო,** ზედ. საუკეთესო, наилучшій, отмѣнный, изящный, **საუცხოვობა,** ს. უკეთესობა, отмѣнность, изящность.

**საუწესო,** ს. საუპატიო, უწესობის გარდასახადი, взысканіе за безчестіе, ალბ. 48.

**საუწყებელი, საუწყი, საუწყო,** ზედ. ან ს. სამცნებელი; საცნობელი, უწყება, მცნება; подлежащій сообщенію; предувѣдомленіе, сообщеніе; კავშ. 247; ხრონ. ბროს. 24; საუწყ-არს, слѣдуетъ знать, კავშ. 43; **საუწყებლად,** ზზ. შესატყობლად, საცნობლად, для увѣдомленія, რიცხვ. 10—5.

**საუხუცესო,** ნ. საუფროსო; ალბ. 53; 1 ქართლ. 178.

**საუჯათო,** ზედ. ან ს. დაჟინებით სათხოვნელი; უჯათობა მიდევგაობა; настойчивый; настойчивость.

**საფადარი** (სპარს.), ს. სარდალი, военачальникъ, მოს. სამ. შესავ.

**საფათერაკო,** ზედ. საუბედური, несчастный, სამ. ვახტ. 92, 188, 193; სიბრ. 79.

**საფანელი,** ს. გაცრილი ფქვილი ცომის გარშემოსაყრელად, мука какъ приправа.

**საფანვალი,** ს. რაფა, მაღალი და ვიწრო თარო, полка, ქილ. 536.

**საფალავნო,** ზედ. საგმირო, геройскій, დარეჯ. 113; -იარაღი, богатырское оружіе; ყარამ. 322.

**საფალასო,** ზედ. лоскутный.

**საფანტი,** ს. წვრილი ტყვია თოფისა ან ზარბაზნისა, дробь, ქიმია. 262.

**საფანჯრე,** ზედ. оконный.

**საფარავი,** ს. დასაფარებელი, покрывало, ვისრ. 21, убѣжище.

**საფარავი,** ს. თეძოს ნაჭერი, ссѣкъ, კავკ. გაზ. 1852, № 43, ივერ. № 1. დამატ. 60.

**საფარაღათო,** ზედ. слабительное.

**საფარდო,** ზედ. შესაფერი, სამაგიერო, соразмѣрный, ალექს. 42.

**საფარდული,** ს. სავაჭრო ან გასავაჭრებელი, продажный, торговый.

**საფარდულო,** ს. სავაჭრო, ბაზარი, рынокъ.

**საფარებელი,** ს. საბურველი, ჩამოსაფარებელი, покрывало; запавѣсъ; ქილ. 307, ტიმ. 62.

**საფარეზო,** ზედ. სალბილებელი; სასაქმებელი, мягчительный; слабительный.

**საფარეშო,** ს. ფარეშთ სადგომი ოთახი, лакейская, დასტ. 91; რუსუდ. 349.

**საფარველი,** ს. მოსაფარები, დასაფარები; მფარველობა, სარჩლობა, ან საგრილი, საჩრდილობელი; покровь; покрывало; сѣнь покровительство; защита; убѣжище; გამოსლ. 26—13; ისაი. 4—5; ფსალ. 17—11; 16—8; 56—1; 60—4; 2 კორ. 3—13; საფარველი ყოვლად წმინდისა ღვთის-მშობლისა, Покровь Прес. Богородицы, (დღესასწაული); საფარველად, ზზ. для покрыванія; для защиты; **საფარველიანი,** ზედ. საფარვლის მქონებელი, имѣющій защиту, ვისრ. 106.

**საფართე,** ნ. სიფართე.

**საფარი,** ს. სანგარი, პატნეზი ან შესაფარებელი მტერთაგან; დასამალავი ადგილი; окопъ, траншея; или мѣсто засады.

**საფარი,** ს. დასაფარებელი, покрывало, покровь; ვისრ. 21; კარის საფარი ფიცარი, ставни дверныя.

**საფარი,** ს. შესაფარებელი ადგილი, мѣсто для укрыванія, убѣжище; ან თხრილის სიმაგრე, траншея; 2 ქართლ. 463.

**საფარნა,** ს. მცენ. сассапариль, პ. ფ. ლ.; ბუნ. ლ.

**საფარსაგო,** ზედ. გამოსაყენებელი, სავარგი, годный, порядочный, რუსუდ. 290; ქილ. 487.

**საფარცხავი,** ს. ფარცხი, კაბდო-ლასტი, борона.

**საფასე,** ს. ხარჯი, წარსაგებელი; სასყიდელი; ფული; иждивеніе, издержки; плата за трудъ; მარტ. 2—136; მარკ. 10—23; 2 კორ. 4—7; გუჯ. 27; 1 ქართლ. 440. [1 ქართლ. 370.

**საფასო,** ზედ. ფასის მქონებელი, ძვირი, цѣнный,

**საფეთქელი,** მრ. საფეთქლები, ს. ადგილი წარბთა ბოლოს და ყურთა შორის, виски,

**საფეთქი,** ს. თოფის ასაფეთქი, пистонъ.

**საფეიქრო,** ზედ. ან ს. ფეიქრისადმი შესაფერი; ან ადგილი სადაც ქსოვენ ფეიქარნი; ткацкій; ткацкая, ткальня.

**საფენა,** ს. ერთგვარი ყურძენი, ერის. ლ.

**საფენელი,** ს. საგებელი, постилка, რუსუდ. 114.

**საფენი,** ს. ქვეშ გასაშლელი ხალიჩა, ქეჩა, ფარდაგი და სხვანი სახლის მოსართავად; коверъ для убранства комнатъ, რუსუდ. 112; 1 ქართლ. 328; ქილ. 263.

**საფერავი,** ს. შავი ყურძენი ღვინის შესაღებავი, черный виноградъ, для окрашиванія винъ; დასტ. 119; ბუნ. ლ.

**საფერავი**, ზედ. სალებავად სახმარი; სალებავი; დასაფერავი ოქრო ან ვეცხლი; красильный; краска; позолота; ქიმია. 105, 177; -თოფისა, ნ. კოლობოხი; ნ. საფერი.

**საფერებელი**, სათნო, პირმოთნეობითი, льстивый.

**საფერი, -რობი**, შავთ. 107, ზედ. შესაფერი, приличный, пристойный, ქილ. 91.

**საფერი**, ზედ. შესაგვანი, შესამსგავსი; სახვეწარი, სავედრებელი; приличный, пристойный; соразмѣрный; просительный; რუსუდ. 3, 385, 437; 584; თქვენდა საფერად, какъ прилично вамъ, რუსუდ. 49; საფერი ყურძენი, ე. ი. საფერავი ყურძენი; რუსუდ. 562; მის საფერად, взамѣнъ этого, სამ. ვახ. 256.

**საფერისცვალებო**, ზედ. ფერისცვალებისადმი შესაფერი, ან ძღვენი ფერის ცვალობის დღისა; преображенскій; приношенія крестьянъ помѣщику въ день Преображенія; დასტ. 103.

**საფერფლე**, ს. пепельница.

**საფერცხე**, ს. ბაზთ სამხარ-ილლივე?

**საფეხე**, ზედ. ფეხისადმი საკუთნველი, ножной, ნ. საფეხური.

**საფეხო**, ნ. საიფეხო.

**საფეხური**, ს. ფეხი კიბისა, ступень.

**საფთე**, ნ. საფრთე, 2 ქართლ. 545.

**საფთხე, საფთხობი, საფთხული**, ს. სართვანელი, შესაშინებელი, пугало; ჩონგ. 133, 145; ბარუქ. 6—69.

**საფილოსოფოსო**, философическій, 2 ქართლ. 404.

**საფირი**, (არაბ.), მგალობელი მფრინველი, птичій напѣвъ, შავთ. 44.

**საფირონი**, ნახე საპფირონი ან საპფირი.

**საფისი**, ს. მცენ. ხეკამა, тапсія (раст.).

**საფიქრებელი, საფიქრი, საფიქრო**, ზედ. ან ს. დასალონებელი; საშიშარი; ფიქრი, ლონის ძიება; озабочивающій; опасный; дума, забота; ვისრ. ყარამ. 351; -ადგილი, опасное мѣсто, 2 ქართლ. 496.

**საფიჩხულე**, ს. ფიჩხის ხულა მდინარეში ჩადგმული პირშექცეულით გოდრებითურთ, სანადიროდ ფიჩხულთა; გარდასახადი ფიჩხულის ნადირობისათვის; кузовъ рыболовный; (езъ); сборъ за право рыбной ловли пичхули; დასტ. 165.

**საფიცარი**, ს. ფიცის წერილი; ვეფხ. 413, 1147; შავთ. 7; ვისრ. 4, 32; გორგ. 125; რაიცა ვისრა მიაჩნია ფიცად და ჰფიცავს შეუშლელად: ვითარ ღმერთი, სარწმუნოება, თავი თვისი, ხატი, ჯვარი და სხ.; 1 ქართლ. 393; клятвенное обѣщаніе; предметъ клятвы: Богъ, вѣра, евангеліе, крестъ, и т. д. **საფიცრად**, ზზ. დასაფიცებლად, для принесенія клятвы; დასაწყევლად, на проклятіе; იერემ. 29—18.

**საფიცი**, ზედ. ან ს. დასაფიცებელი; ან საფიცარი წიგნი, клятвенный; клятвенное обѣщаніе; предметъ клятвы; присяжный листъ, ბაქრ. 291, ვისრ. 4; 32; დარეჯ. 94; საფიცად, ზზ. въ укоризну, იერემ. 44—12.

**საფლავება** (ვასაფლავებ, -ვე), ზ. მ. დავმარხავ მიცვალებულსა, похоронить, предать землѣ; (ვჰსაფლავი ვარ), ზ. ვ. დასაფლავებულ ან დამარხულვარ, быть похоронену, მროვ. 173; მისაფლავიან დედ-მამანი, у меня похоронены здѣсь отецъ и мать, ტიმ. 119.

**საფლავი**, ს. ადგილი მკვდართ დასამარხავი, სამარე: ისაი. 22—16; მარკ. 5—2; 8—28; სახენი ამისნი არიან: **ტაგრუცი** მაღლად ნაგები; **სამარხო** საფლავი ღირსთა წმინდათა; **სამარტვილე და საწამებელი**, საჩინოდ ნაგები სამარხო წმინდათა მოწამეთა; **ლარნაკი და ლუსკუმა**, კუბო, რომელსა შინაცა გვამნი წმინდათანი მოუშლელად მდებარებენ; **აკელდამა**, მიწაში კამარა შეკრული დასადგმელი გვამთა კუბოებითა; **სასაფლაო და სამრავალკაცო**, ვრცელი მინდორი საფლავთა; **მატური**, სასაფლავო გალავანითურთ; гробъ, могила.

**საფლობი**, ზედ. ღრმა ტალახი ფეხთ შთასავარდნელი და ძნელად სავალი; გარნა ქვიშიანს ეწოდება **შლამი**; ლელწმოვანსა **ლია**; და მწვანვილოვანთა ქვეშე მდგომსა წყალსა **ჭაობი, ჭანჭრობი**; болото, топкій, -ადგილი, топкое мѣсто, გორგ. 173; **საფლობიანი**, ზედ. საფლობი, топкій.

**საფოველი**, ს. ხაში, პურის ცომი, закваска.

**საფორიაქო**, ზედ. ასაკლებელი, подлежащій расхищенію, ქილ. 310.

**საფრთე**, ს. კაპარჭი, ნიჯგორი ისართა, колчанъ.

**საფრთე წისქვილისა**, мельничное крыло, რუსულ. ქარ. ლ; ნ. маховой.

**საფრთე**, ს. ეკკლესიის გუმბათის ქვემოთ ნაშენი ერდო ალმაცერად, небольшая терасса подъ кумполомъ зданія.

**საფრთხილებელი, საფრთხილო**, ზედ. მოსარიდებელი, предостерегательный, გუჯ. 33, ქილ. 459.

**საფრთხული, საფრთხობი**, ნ. საფთხული.

**საფრინავი**, ზედ. ასაფრენი, полетный, საბ. ლ.

**საფრხე**, ს. საბრკმობელი ფეხისა, камень преткновенія, -გზისა, препятствіе дороги, იგავი. 22—5.

**საფრხე, საბრხე**, ს. ფეხთ გასაბამი მახე, რომ. 11—10; ловушка, ვუგდებ საფრხესა, наставить ловушку, მატ. 22—13; საფრხე ეშმაკისა დამემართა, я попалъ въ ловушку дьявола; გუჯ. 12.

**საფრხება** (ვუსაფხრებ, -რე) ზ. მ. წიხლსა ვჰკრავ, дать пинокъ, იერემ. 10—18.

**საფსალმუნე**, ზედ. ფსალმუნისადმი საკუთნველი; ან ქნარი სამღერელი ან საგალობელი; псаломный; псалтырь, пѣвница, დან. 3—7; ფსალ. 143—8; **საფსალმუნებლად**, ზზ. для хваленія, для прославленія, ზაქარ. 6—14; ანდრ. 122.

**საფსმელი**, ს. ფსლისათვის დანიშნული ჭურჭელი; урыльникъ, ან კაცის ასო, дѣтородный удъ, სამ. მოს. 36. დაზექდილს დაბადებაში ამის ადგილს ჰსწერია სირცხვილეული, დაბად. 23—13.

**საფუვარი**, ს. პურისცომი, ხაში, закваска, ქილ. 232.

**საფუტკრე**, ზედ. ან ს. ფუტკრისადმი საკუთნველი; ფუტკრის ბუდე; пчельный; пчельникъ, улей.

**საფუძარი**, ზედ. ან ს. სოფლის სახლის ადგილი; ან ფუძე, усадебный; усадьба.

**საფუძველი**, ს. საძირკველი, ფუძე; დასაბამი, დასაწყისი; მიზეზი; სიმტკიცე, ზურჯი; основаніе, фундаментъ; основа, подпора; начальныя основанія, первыя начала; крѣпость, твердость; ფსალ. 17—15; 81—5; 86—1; საფუძველის ჩაყრა, класть основаніе, დადება საფუძვლისა, положить основаніе, საფუძვლის დამდებელი, основатель, საფუძვლიანი, ზედ. საფუძვლის მქონებელი, ბინიანი; фундаментальный; основательный.

**საფქვავი**, **საფქველი**, ს. წისქვილში მიტანილი ხორბალი დასაფქვავად, перемолъ, зерно, назначенное для молотья, ზოგჯ. жерновъ, სიბრ. 156; სომხ. სამ 394, მსაჯ. 9—53; იერემ. 25—10.

**საფქველი**, ზედ. საწისფქვილე, мельничный.

**საფცქვნელა**, ს. მცენ. бѣлокорка, ერის. ლ.

**საფშვინველი**, ნ. სამშვინველი.

**საფშხვნელი**, მარცვალი, разсыпчатый.

**საფხეკი**, ს. ასტამი, ქუსტარი, скребокъ, -ტყავისა, ножъ для очищенія кожи.

**საფხუჭი**, მაგალ. ქუდისა, სიბრ. 107?

**საქაბაბე**, სამხ. 52, гдѣ готовятъ кабабъ.

**საქადაგებლო**, ზედ. ქადაგებისადმი საკუთნველი, относящійся къ проповѣди, სომხ. სამ. 266.

**საქადაგო**, ს. ამბონი, საიდამაც ითქმის ქადაგება, каѳедра для проповѣди.

**საქადი**, ს. დასაკვეხავი, хвастовство.

**საქადელი**, ზედ. საქადი, საკვეხავი, хвастовство, ვეფხ. 884; ამ ადგილს შეცთომით ჰსწერია საქადელი საწადელი უნდა.

**საქადულობა**, ს. სიქადულობა, предметъ гордости, მარტ. 2—103.

**საქათმე**, ს. ქათმების შესანახავი ადგილი, курятникъ.

**საქალამნე**, ზედ. ქალამნისადმი საკუთნველი, лаптевый.

**საქალაქო**, ზედ. საკუთნველი ქალაქისადმი, городской, -რიგი, гражданскій законъ, სამ. სომხ. შესავ. 2.

**საქალო**, ზედ. ქალისადმი საკუთნველი, дѣвичій; женскій; სამ. ვახტ. 2, 24; სიბრ. 115.

**საქალწულო**, ზედ. дѣвичій.

**საქანელა**, ს. ხეზედ ჩამობმული თოკი ყრმათა საქანებლად, качель.

**საქანელი წყლისა**, ს. водокачальня; насосъ; საჟამოს საქანელი, маятникъ у часовъ; წყლის საქანელი, водолей, знакъ зодіака.

**საქანჩავი**, **საქაჯავი**, **საქაჯელი**, ს. ჭახრაკი, ხრახნილი მოსაჭირებელი, тискп.

**საქარავნო**, ზედ. ქარავნისადმი საკუთნველი, принадлежащій къ каравану, -ფუნდუკი, ვისრ. 114, постоялый дворъ.

**საქარე**, ზედ. ქარისადმი საკუთნველი, вѣтренный, -იალქანი, парусъ.

**საქარვებელი**, ზედ. მოსაქარვებელი, სევდის გადასაყრელი, разсѣивающій тоску, საქარვებლად სევდისა, для разсѣянія грусти, რუსუდ. 956.

**საქარქაშო**, ზედ. ножновый.

**საქარხანო**, ზედ. ქარხანისადმი საკუთნველი, заводскій.

**საქაჯავი**, **საქაჯელი**, ნ. **საქანჩავი**.

**საქაჯო**, ზედ. საეშმაკო, дьявольскій, ქილ. 95.

**საქებარი**, **საქები**, **საქებელი**, ზედ. ღირსი ქებისა, похвальный, достославный; 2 ქართლ. 545; ვეფხ. 5, 368, საქებრად, ზზ. въ похвалу.

**საქედო**, ზედ. шейный.

**საქედური**, ს. ჯაჭვის ბადე კისრის მცველი, ვეფხ. 1361; сѣтка желѣзная, надѣваемая на шею.

**საქევხო**, ზედ. ქევხისადმი საკუთნველი, старостинскій.

**საქეშიკო**, ზედ. принадлежвщій тѣлохранителю.

**საქეიფო**, ზედ. სამხიარულო, увеселительпый.

**საქენჯელი**, ს. საწერტელი, жало, бодецъ.

**საქვაბე**, ქვაბის საკიდებელი ჯაჭვი, საკიდელი ნახე.

**საქვეითო**, ზედ. ფეხით სასიარულო, пѣшеходный, -ხიდი, пѣшеходный мостъ, დარეჯ. 2—74.

**საქველის მოქმედო**, ზედ. добродѣтельный.

**საქველო**, ზედ. доблестный.

**საქვემდებარე**, ზედ. დამოკიდებული, ქვემდებარე, подлежащій.

**საქვეყნო**, ზედ. ქვეყნისადმი საკუთნველი; საამჯმნო; საჯარო; საზოგადო, ზოგადი ერთის ადგილისა, გამსაჯარი, ზაქარ. 2—4; публичный, народный, общественный, -განსაგებელი, общественное управленіе, ქილ. 643; -საქმე, общественное дѣло, სამ. სომხ. 197; საქვეყნოდ, ზზ. публично, საქვენოდ გახადა, онъ обнаружилъ на весь міръ.

**საქვეშაგებო**, ზედ. ქვეშაგებისადმი საკუთნავი, постельный, ან წალო ქვეშაგებისა, мѣсто, куда складываютъ постель.

**საქვისლო**, ზედ. принадлежащій свояку.

**საქვრივო**, ზედ. ან ს. ქვრივისადმი საკუთნველი; დებულობა, ოდეს ქვრივი გლეხის დედაკაცი გათხოვდებოდა, იმის საქრმოს უნდა დედაკაცის მებატონისათვის მიერთმია ერთი ხარი და ერთი მარჩილი; ვაჟი შვილები ქვრივის დედაკაცისა დარჩებოდნენ ყმად მებატონისა, ქალი შვილები კი არა, თავის უფალნი იყვნენ მებატონეს არშეეძლო მოახლედ აყვანა, სამ. ვახტ. 203; вдовій; выводное, повинность, состоящая изъ одного быка и одного марчила (60 коп.), которую долженъ былъ уплатить помѣщику крестьянской вдовы, на которой кто либо намѣренъ былъ жениться; დასტ.

**საქვიშე**, ს. ქვიშის ჩასაყრელი ჭურჭელი, пѣсочница.

**საქირავებელი**, ზედ. ქირით გასაცემი ან დაჭერილი, наемный, прокатный.

**საქირდავი**, **საქირდალი**, **საქირდველი**, **საქიქელი**, ზედ. მასხარად ასაგდები, სასაცილო; შავთ. 82; достойный поруганія, **საქირდველობა**, **საქიქელობა**, ს. გაკიცხვა, ძრახვა, უპატიოება, поношеніе.

**საქლეში**, ს. საფხეკი ტყავთა, скобель, скребокъ.

**საქლიბი**, ზედ. გასაქლიბავი, ქლიბით გასაწმენდი, подлежащій къ спиливанію напилкомъ.

**საქმარი**, ს. ხელთ. საქმე; საქციელი, ყოფაქცევა, ნაქნარი, дѣло, работа; поступокъ; გამოსლ. 35—21; 36—6; ვისრ. 116; რაღა საქმარია, куда годится, ვისრ. 175.

**საქმარობა** (ვჰ), ზ. მ. ვჰმოქმედებ, дѣйствовать.

**საქმე**, ს. მოქმედება, ზმნობა; გარდასავალი ვისიმე, საქციელი; დაბად. 2—14; 9—21; მატ. 16—27; საქმ. 19—25; რომაელ. 2 — 6; კოლას. 3—9; სამუშაკო, საკეთებელი, ხელ-საქმარი; წერილით საბჭობი სამართალი; საჭიროება; ვისთანმე მოსახსენებელი ან გასარიგებელი; дѣяніе; дѣло, работа; тяжебное дѣло, искъ; дѣлопроизводство; поступокъ; дѣло, надобность, нужда; -მოციქულთა, дѣяніе Апостоловъ, საქმენი პეტრე დიდისა, дѣяніе Петра Великаго; მიჰყო ხელი საქმესა, онъ принялся за работу, სადაო საქმე, тяжебное дѣло, საქმე საქმეზედ მოიყვანა, дѣлу далъ ходъ, привелъ въ порядокъ; შენ რა საქმე გაქვს იმასთან, какое тебѣ до него дѣло.

**საქმება** (ვა), ზ. მ. ვაშრომებ, საქმეს დავსდებ; ვჰმოქმედებ (ითქმის სასაქმებელის წამლისათვის); упражнять, заставлять работать, поручить дѣло; слабить; ტანიდამ მასაქმებს, слабитъ меня, ალბ. 58; პირიდამ მასაქმებს, тошнитъ меня, (ვი), ვჰმოქმედებ, дѣйствовать, трудиться, работать, ბუჟ. 38; რუსულ. 881; ქილ 183; დასტ. 25; მასაქმებ, заставляешь меня работать, дѣло обдѣлывать; ქილ. 14; საქმებინება (ვა), ზ. მ. დავასაქმებ, საქმეს დავსდებ, поручить кому дѣло.

**საქმიანი**, ზედ. საქმის მქონებელი; თავიანი, თავს გამომდები, გამჭრიახი; საქმის მცოდნე, დახელოვნებული საქმეში; занятой; дѣятельный; дѣльный, дѣловой; ეკლეს. 9—1; -სიტყვა, дѣльное слово, резонъ, სიბრ. 29; **საქმიანობა**, ს. თავიანობა, გამჭრიახობა, ფხა, дѣятельность, ან ოსტატობა, искуство, ქილ. 141, 355.

**საქმითი** მაგალ. სწავლა, ს. სწავლა რომელშიაც უფრო იხმარების ხელოვნება და გამოცდილება, წინა აღმდეგი ამ სიტყვისა ხედვითი, იქ ნახე; практическія и опытныя науки, **საქმიერი**, ზედ. საქმიანი, дѣловой, რუსულ. 967.

**საქმობა**, ს. მოქმედება; შრომა, მუშაკობა, მუშაობა; ყვანა მუცელში, ან პირიდამ ლებინება; дѣйствіе, дѣяніе; работа, занятіе; поносъ, рвота; პირიდამ საქმობა; рвота, ქილ. 14, 218, 473, 553; საქმობა, სზ. თავსგამოდება საქმისა, дѣятельность; სამ. ბერძნ. 128; (ვჰსაქმობ, -მე), ზ. მ. ვჰმოქმედებ; ვშრომობ, ვმუშავობ; дѣйствовать; дѣлать, трудиться, работать; (ვესაქმები, -მე), ზ. თვ. ვჰშრომობ, трудиться, совершать дѣло, ალბ. 60; ყაენს უთქვენოდ ვესაქმენით, мы безъ васъ трудились для шаха, ქართლ. ცხოვ.; სიგელი 9; (მესაქმება, -მა), ზ. თვ. საქმე მქონდა, имѣть дѣло, რაც ესაქმებოდა აღვასრულე, я сдѣлалъ все что онъ поручилъ мнѣ; სიბრ. 16; დავრ. 23.

**საქმრო**, ს. ქმრად დანიშნული ყმაწვილი, женихъ, **-როდ**, ზზ. для замужества, გორგ. 30.

**საქნარი** (ჩახრ. 23, 22), поступокъ, дѣйствіе.

**საქნელი**, ს. საქმე, რაც უნდა ვინმე გააკეთოს, ან რაც უნდა მოხდეს, дѣло, подлежащее дѣйствію, дѣланію, что можетъ случиться, статься; ვეფხ. 189, 418, სამ. ვახტ. 40; ქილ. 66, 127, 577; მოსეს სამ. შესავალი; ეს საქმე შენგან არ საქნელია, этого ты не можешь сдѣлать; ქილ. 306, **საქნელად**, ზზ. для дѣланія, იეზეკ. 14—7.

**საქონდრაკე**, ს. ხორცთ საკეპავი, გინა თავის მოსაკვეთი, сѣкира, საბ. ლ.

**საქონე**, ზედ. ქონისადმი საკუთნველი; ან ქონის შესანახავი პარკი, сальный; сальникъ, куда кладутъ сало.

**საქონებელი**, ს. საქონელი, имущество, -საყდრისა, церковное имущество, ალბ. 179.

**საქონელი**, ს. მონაგარი ნივთი ან თეთრი, საფასე; სავაჭრო; შინაური ხვასტანგი; имущество, имѣніе; товаръ; рогатый скотъ, животина; 797, 798; დან. 46—7; საქონლის მოშენება, скотоводство; **საქონლიანი**, ზედ. გაკეთებული, მდიდარი, зажиточный.

**საქონი**, ზედ. ხელ და ხელ საქონელი სახმარი ნივთი ან ფული, необходимыя вещи, деньги, которыя нужно имѣть при себѣ; ქილ. 99.

**საქორე**, ზედ. соколиный.

**საქორწილო, -წინო**, ზედ. ქორწინებისადმი საკუთნველი ან შესაფერი; ძღვენი ყმათა მებატონის ქორწილის დროს; брачный, свадебный, подвѣнечный; или подарокъ крестьянъ на свадьбу своего помѣщика; **საქორწილოდ**, ზზ. на свадьбу, ვისრ. 12; ანტ. 2—55, -მზადება, приготовляться къ свадьбѣ.

**საქორწილებელი**, ზედ. ან ს. საქორწილო; ჯვარის დაწერის მიზდი, свадебный, плата за вѣнчаніе; სამ. სომხ. 151.

**საქოჩრე**, ს. ქეჩო, წინა ქოჩორი; чубъ, хохолъ, ბუნ. კ. 264.

**საქრთამო**, ს. ქრთამი, взятка, რუსულ. 78; ალბ. 85.

**საქრთილი**, ს. ადგილი სადაც ქრთილი მოდის, мѣсто гдѣ родится ячмень, 2 სჯულ. 8—8.

**საქრისტიანო**, ზედ. ან ს. ქრისტიანობისადმი შესახვედრი, ქრისტიანული; ქრისტიანობა, საზოგადოობა ქრისტიანეთა, христіанскій; христіанство; 1 ქართლ. 142.

**საქრმო**, ნ. საქმრო.

**საქსოველი, -ვარი**, ზედ. მოსაქსოვი, ткальный.

**საქსონის ჭურჭელი**, ს. ფაიანსი (ჭურჭელი), фаянсъ, фаянсовая посуда.

**საქულბაგე**, ს. ქვეშ რომ დუქნები იყოს და ზევით სახლები, зданіе въ которомъ, въ первомъ этажѣ лавки, а во второмъ жилье, покой, ვეფხ. 609.

**საქჳმელი**, ს. მოაბა, კუბო, носилки, портъ-шезъ.

**საქჳრივო**, ნ. საქვრივო.

**საქუდე**, ზედ. шапошный.

**საქურდალი**, ზედ. ქურდობის შესაფრი, воровской; **-დლად**, ზზ. для воровства.

**საქუსალი** ან **საქუსლი**, ზედ. საქსოველი; საგუსალი; ткальный; основа въ ткани.

**საქუსლე**, ს. ქუსლის ადგილი ფეხსაცმელში, пята (у чулокъ).

**საქუფთე**, ს. შთასადებელი, მახალაკი, мѣшокъ, ლუკ. 22—36.

**საქცეველი**, ზედ. დასაბრუნებელი, უკან მისაცემი, слѣдующій къ возвращенію, შავთ. 97.

**საქცეველი**, ს. საქციელი, поступокъ.

**საქცევი**, ზედ. ან ს. დასარღვევი, დასაქცევი შენობა;

იარაღი დასაქცევად რისამე სახმარი; საქრიალებელი, საბრუნავი; ломкій, назначенный для ломки; ломъ, инструментъ чѣмъ ломаютъ зданіе; поворотъ; обращеніе, движеніе; საქცევი სიტყვისა, ე. ი მომარჯვება, მოხერხება სიტყვისა; გინა ცვალება ლექსთა; оборотъ рѣчи; измѣненіе словъ, т. е. склоненіе, спряженіе; საქცევი მუზიკისა, გალობისა, ე. ი. საბრუნი კილო, ხმის ამაღლება ან დადაბლება, тонъ, напѣвъ; საქცევი მიწისა, ე. ი. ერთი დღიური; ან ნახნავთ დასასრული; одно дневное паханіе, или пространство земли въ длину и ширину по 30 погонныхъ саженъ, 900 кв. саж. границы пашни; დასტ. 46.

**საქციელი**, ს. ყოფაქცევა, ქცეულება, საქმე კაცობრივის ქცევისა; ზრდილობა, კეთილი ან ცუდი ზნე; поступокъ, поведеніе, нравственность; вѣжливость, учтивость; пристойность; გორგ. 55; ქილ. 119, კარგი საქციელი, хорошій поступокъ, გორგ. 36; რა საქციელია, прилично ли? **საქციელიანი**, ზედ. კაი ყოფაქცევისა, приличный.

**საღალატო**, ზედ. ან ს. ღალატისადმი საკუთნველი, ან თვით ღალატი, относящійся къ измѣнѣ; измѣна; ვეფხ. 229; ალბ. 133; გორგ. 194; **საღალატოდ**, ზზ. для измѣны, 2 ქართ. 290, 426.

**საღალო, -ლოვე**, ზედ. იჯარით აღებული მიწა-ღალის გარდაკვეთით, арендованная (земля).

**საღამო, საღამოს ჟამი**, ს. მწუხრი, დღის დასასრული, вечеръ, ვეფხ. 218; **საღამოთი**, საღამოს ჟამს, ზზ. მწუხრს, вечеромъ; **საღამ-საღამოთი**, ზზ. по вечерамъ; **საღამური**, ზედ. вечерній, **საღამოება** (ვესაღამოები, -მოვე), казаться вечеромъ, მესაღამოების, день кажется мнѣ ночью, ვეფხ. 637.

**საღარი**, ს. შუბლ-თეთრი ცხენი, бѣлое пятно на лбу у лошади, ბაქრ. 283.

**საღარიბო**, ზედ. სამოგზაურო, путевой, для путешествія, გორგ. 6; დავრ. 140.

**საღაღადო**, ზედ. ღაღადისი, вѣстникъ, провозвѣститель; 1 ქართლ. 276.

**საღბავი ფლური**, 283 ბაქრ. чистый флоринъ.

**საღებავი**, ზედ. და ს. შესაღებავი, შესაღებავად დანიშნული; შესაღებავი წამალი, ფერი, ფერადი; красильный; краска.

**საღერღელი**, ზედ. სანუკვარი საჭმელი, вкусная пища, -აეშალა, у него появился аппетитъ; კაცია 67; взбеленился, ივერია № 1, 29.

**საღერძე**, ს. საშუალო, ადგილი მრგვალში, діаметръ, центръ.

**საღეჭავი, -ჭი**, ზედ. დასაღეჭავი, подлежащій жеванію.

**საღვაწი**, ზედ. ღვაწლით საშოვნი, трудомъ пріобрѣтаемый; 1 ქართლ. 244; რიცხვ. 4 — 16; ანდრ. 35.

**საღვაწო**, ს. მოწამეობის ადგილი, подвизалище, мѣсто мученичества, ან მოსაღვაწი, трудовой.

**საღვინე**, ს. წედა, ღვინის ჩასასხმელი ჭურჭელი; სახენი ამისნი არიან: **გოზა, გოზაური, დახტა, დერგი, დოქი, კოპე, საწდე, სურა, ფიჩტაურა, ფლასკი, ჩარექა, ჩაფი, ჭიჭილა**, და სხ. винный сосудъ, ზედ. ღვინისადმი საკუთნველი, винный; -ნეს მოხელე, чиновникъ, завѣдывающій виномъ, დასტ. 94.

**საღვინო, -ნოთი**, ს. ვენახი, виноградникъ, გუჯ. 12.

**საღვთო, საღჳთო, საღთო**, ნ. სამღთო; საღთოთაგანი, ზედ. სამღვდელოთაგანი, духовный; სამ. ვახტ. 17.

**საღი** (ოსმ.) ზედ. მთელი, ხელ-უხლებელი; здоровый; цѣлый; свободный; -ქონება, свободное отъ ареста имѣніе, ალექს. 74.

**საღილე**, ს. კილო ღილისა, петля для пуговицы.

**საღირი**, ზედ. ფასის მქონებელი, цѣнный, მოურავ. 133.

**საღირსი**, ზედ. ღირსი, достойный, იერემ. 4—11.

**საღომე**, ს. пашня гдѣ растетъ ღომი.

**საღონე**, ს. ბადის მუცური, кошель у невода.

**საღონის-მძიებელი, -ძიო**, ზედ. ღონის საძიებელი, ищущій средство, ქილ. 142.

**საღორე**, ს. იშელა, ფარეხი ღორთა, свинарня.

**საღორებელი**, ზედ. საცთური, მოსატყუვებელი, льстивый, обольстительный, -სიტყვანი, льстивыя слова, ვისრ. 20, 38.

**საღოტე**, ს. რუსუდ. 98?

**საღრტილი**, ს. უნაგირის საწყვეტი, подпруга у седла, რუსუდ. 475; 1 ქართლ. 277.

**საღრტილი**, ს. კაჟი, ტალი, кремень.

**საღრძილე**, ს. საკბილე, челюсть.

**საღსალამათი**, ზედ. здоровый.

**საღსალაჯი**, ს. მცენ. ნ. კევი.

**საყა, საყა-ჩიტი**, ს. მფრინ. щегленокъ, ნ. ჩ.

**საყა** (არაბ.), ს. წყლის მზიდავი, водовозъ, დასტ. 123.

**საყაენო**, ზედ. შაჰისა, шахскій.

**საყათი** (არაბ.), ს. საწყაო, რუსული ჩეთვერიკი, четверикъ (мѣра), ბიანკ. ლ. დასტ. 124; 137.

**საყალნო**, ს. ისარი ერთ გვარი родъ стрѣлъ, ნ. ისარი, ქილ. 48.

**საყანე, საყანური**, ს. ყანობირი, დათესილი ხნული, пахатная земля, пашня.

**საყანო**, ზედ. ყანისადმი საკუთნველი, пахатный, -მიწა, пахатная земля, ბერძნ. სამ. 23.

**საყანყური**, ს. შლამის თევზი; ბუნ. ლ; ან მიხანა ერის. ლ. порода ящерицъ, ნ. მიხანა.

**საყარაულო**, ს. სადარაჯო, караульня.

**საყასბო**, ს. ხორცის სავაჭრო ადგილი, ან სალახანა, საკლავთ დასახოცი ადგილი, мясной рядъ; бойня.

**საყაფიჩო**, ზედ. ყაფიჩისადმი ან მეკარის საკუთნავი, привратничій.

**საყბაური**, აჭარულიად აპაური.

**საყბეური**, ს. მანიაკი, ფარღული, ყელის ჩამოსავლები, ожерелье, 2 ქართლ. 57; ალექ. 48.

**საყდარი**, ს. ტახტი, დალიჭი; ფსალ. 9 — 4; 7; 10—4; დაბად. 41—41; საზოგადო ლაპარაკში; ეკკლესია; престолъ; церковь; მრ. საყდარნი, ს. პირველი დასი ანგელოზთა, престолы, чинъ Ангеловъ, 2 კორ. 5—10; ლუკ. 1—33; საყდროვანი, ზედ. საყდრისადმი შესახვედრი, церковный; -მოსამართლე, церковный судья, სამ. ხომს. 187; სამოციქულო ეკკლესია საყდროვანი Каѳолическая Апостольская церковь, სამ. ხომს. 42.

**საყე**, ს. ხალე, ანძა, щегла, мачта, ისა. 30—17; 33—23.

**საყევარი**, ს. ურმის თავზედ ან მარხილის ხელნებზედ წინ მოსაბამი მეორე უღელი, ორის ხარის შესაბმელად, вага, валекъ у дышла.

**საყელო**, ს. კისრის გარემო მოკერებული ნაჭერი ტანისამოსთა, воротникъ, **საყეენო**, ნ. საყაენო, 1 ქართლ. 426.

**საყენი**, ზედ. დასაყენებელი, დასადგომი; გამოსაშვები, დასაყენებელი წვერი, ულვაში; остановочный; отпускающій бороду, усы; საყეენი გიშრისა, ე. ი. შავი ულვაშები ახლად ამოსული, ვეფხ. 192; черные усы вновѣ показавшіеся.

**საყვარელი**, ზედ. ღირსი სიყვარელსა ან შეყვარებული, სატრფო, милый, любезный; возлюбленный; любовница, ვეფხ. 827; -შვილი, любезный сынъ, -მეგობარი, любезный другъ, უსაყვარლესი, прелюбезнѣйшій, **საყვარლად**, ზზ. любезно, ვეფხ. 69; რუსუდ. 406; **საყვარლობა**, ს. სიყვარული, влюбленность; любовь, (ვჰსაყვარლობ, სრ. არა აქვს); ზ. ვ. სიყვარულით ვექცევი, любезничать; (ვესაყვარლები, -ლე), ზ. თვ. ვეტრფი, ვეტრელები, любезничать, куры строить, მესაყვარლები, любезничаешь со мною.

**საყვედრელი**, ზედ. დასაყვედრი, საკიცხავი, საქირდალი; укоризненный, достойный укоризны, укоризна, ისაი 43—28; ქილ. 266.

**საყვედურება**, (ვუ), ზ. მ. საყვედურს ვეტყვი, укорять, попрекать, (ვესაყვედურები, -რე), ზ. თვ. საყვედური მეთქმის, быть укоряему, მესაყვედურება, это мнѣ въ упрекъ.

**საყვედური**, ზედ. ტუქსვა სამდურავი, выговоръ, укоризна, попрекъ, ვისრ. 31, 166, 180.

**საყველთაო**, ნ. საყოველთაო.

**საყველიერო**, ზედ. ყველიერისადმი საკუთნველი, относящійся къ масляницѣ, ან ძღვენი ყველიერისა თვის, подарокъ крестьянъ во время масляницы помѣщику, დასტ. 161, გუჯ. 28.

**საყვენელი**, **საყვინელი**, ს. სამართებელი, бритва, ისაი. 7—20. [ერის. ლ.

**საყვითლია**, ს. მსხალია ერთგვარი, сортъ грушъ, **საყვითლო ხენი**, ნ. **სიყვითლის ხენი**.

**საყვინელი**, ს. სამართებელი, бритва, ესაია. 7—40.

**საყვირი**, ს. ნესტვი, ბუკი, ნაღარა, труба музыкальная, ვეფხ. 1186, დან. 3—7; ისაი. 7—20, მატ. 24—31; 1 კორ. 14—8; გამოცხ. 1—10.

**საყიდი**, **-დელი**, ზედ, მოსაფარდავი, მოსავაჭრებელი, სასყიდი, покупной.

**საყიდური**, ს. გარდასახადი, დებულება, ბეგარა, оброкъ, სამ. ვახტ. 217.

**საყინულე**, ს. ყინულის სარდაფი, ледникъ.

**საყლაპავი**, ს. ხორხი, ყარყანტო, глотка.

**საყმაწვილო**, ზედ. ყმაწვილისადმი საკუთნავი, ребяческій, дѣтскій; რუსუდ. 434.

**საყმო**, ზედ. ყმებისადმი საკუთნველი; მამული ყმითა; крѣпостной; населенное помѣстье, საყმოდ, გვიბოძებია ორი კომლი კაცი, жалуемъ въ господское владѣніе два дыма; 2 ქართლ. 340, 542; სამ, ხოძხ. 32; საყმოდ მისვლა, проситься въ крѣпостную зависимость къ кому.

**საყმუნი**, ს. მახმუდა, მცენ. песья смерть.

**საყნოსელი**, ს. სასუნებელი, духи.

**საყნოსი**, ზედ. ან ს. სასუნებელი; მყრალი სუნი; нюхательный смрадъ, вонь; ისაი 34—2 იეზეკ, 6—13.

**საყნოსელი**, ს. ორგანო ყნოსისა, ცხვირი, органъ обонянія, носъ; რუსუდ. 361; ანდრ. 1.

**საყოველთაო**, ზედ. საზოგადო, всеобщій.

**საყოველდღეო**, ზედ. ყოველ ცის მარეს დღეს სახმარი, повседневній.

**საყოვნელი**, ზედ. საგვიანო, დასაგვიანებელი, мѣшкотный, медленный.

**საყოლბეგო**, ზედ. ყოლბეგისადმი საკუთნავი, ალექს. 13, ნ. ყოლბეგი.

**საყოლი**, ს. ვინ უნდა ჰყვანდეს თავისთან, მხლებელი; მემკვიდრე; ბერძნ. სამ. 287; свита, сопровождающіе; наслѣдникъ; საყოლი რაცა ჰყავს, со всѣми сопровождающими, ქილ. 168.

**საყორულო**, ზედ. ყორულად გასაცები, абонементный.

**საყოფაქცეო**, ზედ. ზნეობითი нравственный, ს. ყოფაქცევა, поступокъ, ლოღ. 9.

**საყოფელი**, ზედ. ან ს. კმა საკმარებელი; სადგომი, საცხოვრებელი; ბინა достаточный; жилище, мѣсто пребыванія; родина; მსაჯ. 7—7; რიცხვ. 24—5; 35—3; ფსალ. 9—29; ქილ. 46, 1 ქართლ. 17, 20; 140, 297, 361; **-ფლად**, ზზ. для жилища, 3 მეფეთ. 7—14, -მფრინველთა, птичье гнѣздо, მატ. 8—21; გულის საყოფლად, для удовольствія, ქილ. 560.

**საყოჩაღო**, ზედ. бравурный.

**საყოფელი**, ს. განმყოფი, განმყოფელი, дѣлитель.

**საყოფი**, ს. იგივე საყოფელი, კმა, საკმარი; სადგომი, საცხოვრებელი, достаточный; мѣсто пребыванія; жилище; пріютъ, -ყრმათა, дѣтскій пріютъ, ვეფხ. 647; 1 ქართლ. 404; დასტ. 143; ტიმოთ. 55; ერთმანერთის საყოფი საქმე, გიორგ. მ. სამ. შესავალი, дѣла касающіяся до нихъ.

**საყოფი**, ს. საცხოვრებელი, რაც ცხოვრებას ეკუთნვის, потребности жизни, ვეფხ. 928.

**საყოფი**, ზედ. გასაყოფი; ან ჩხირი თმის გასაყოფი, раздѣльный; вязальная игла для раздѣла волосъ на головѣ.

**საყოშე**, ზედ. рукавичный.

**საყოფინელი**, **საყოფიარი**, **საყოფნარი**, ზედ. საკმარი, достаточный, довольный, რუსუდ. 82; მოურავ. 443; **საყოფნარობა**, ს. საკმაობა, достаточность.

**საყრდნობელი**, ს. საბრჯენი მაგ. ჯოხი, опора, საბ. ლ. ნ. ჯოხი

**საყუათო**, ზედ. ყუათის მომცემი, крѣпительный, питательный.

**საყუდელი**, ს. სამყოფი სახლი, обиталище, жилище, იერემ. 25—38; 4—7.

**საყურე**, ს. გოშპელაკნი, უტურა, ყურის სამკაული; серьги.

**საყრმო**, ზედ. юношескій; крестьянскій.

**საყურებელი**, **საყური**, ს. სანახავი зрѣлище, ვეფხ. განმ. 11; ბუნ. კ. 46, 75; **საყურებლად**, ზზ. для смотрѣнія, ვეფხ. 71; ჩონგ. 104.

**სახვედრი**, ზედ. შესახვედრი, საკერძი, წილად რგებული, слѣдующая, причитающаяся часть по жребію.

**სახვევილი**, ს. ჩჩვილთ შესახვევი მჩვარი; საბლარდნელი, пелена; повязка; ლუკ. 2—7; იოან. 11—44; რუსთ. 391; ვეფხ. 461; სიბრ. 9; შეხვევა სახვევლითა, пеленать ребенка, ლუკ. 2—7.

**სახვევი**, ს. ზონარი ან ბაწარი მოსაჭირები; ან გასახვევი ქაღალდი; перевязь; оберточная бумага, обвертка.

**სახვეპელი**, **სახოპელი**, ს. თევზთ საჭერი ბადე, сѣть для рыбной ловли, неводъ.

**სახვეწარი**, **სახვეწი**, ზედ. სავედრებელი, შესავედრებელი, სათხო, სათხოვარი, просительный; просьба; мольба; ჩონგ. 86; -წიგნი, просительное письмо, გორგ. 38; **სახვეწრად**, ზზ. для умоленія, გორგ. 6, დავრ. 125.

**სახვეწი**, **სახვეწელი**, ზედ. ან ს. ჩხირი მეცალლისა ძაფთ საწმენდი, чулочная иголка, служащая для очищенія нитки.

**სახვმილავი**, **სახჳმილავი**, **სახმილავი**, **სახმილი**, ს. სადარაჯო, ადგილი მხმილავთა; დრო მხმილავთა გამოცვლისა, постъ для караула, караульня; стороженіе, сторожа; ისაი. 21—8; მატ. 24—43; სამი ჟამი ღამისა ერთი სახმილავი არის, საბ. ლ. три часа ночи, время очередной стражи, -განთიადისა, утреняя стража.

**სახვნელი**, ზედ. სახნავი, მოსახვნელი, пахатный.

**სახვნეში**, ზედ. საოხარი, სავაებო, სავაგლახო, горестный.

**სახვრეტელი**, **სახვრეტი**, ს. წვნიანი რამ, похлѣбка, бульонъ; ვეფხ. 354.

**სახვრეტი**, **სახვრეტელი**, ან **სახჳრეტი**, ზედ. ქვემდებარე ხვრეტისა; მთხაბი, ციბრუტი, буравъ, сверло; подлежащій буравленію; სიბრ. 27, сверло.

**სახიბი**, ს. ძაღლთ-დასაბმელი ჯაჭვი, цѣпь для привязыванія собакъ, იგავი. 7—23.

**სახიდ**, ზზ. სახლად, შინა, въ домъ, дома, во свояси, გამოსლ. 7—23; მოვედით და აღვედით მთად უფლისად და სახიდ ღმერთისა იაკობისა, пріидите и взойдите на гору и въ домъ Бога Іакова, ისაი. 2—3.

**სახიერება**, ს. სათნოება, მოწყალეობა, благость.

**სახიერი** (არაბ.), ზედ. კეთილ-სანახავი, მშვიდობიანის სახისა; კეთილი, ტკბილი, მოწყალე, სახიერი ძვირუხსენებელი, благовидный, красивый; благій, добрый.

**სახივი**, ს. ქედის ბორკილი ან ხუნდი, колодка, надѣваемая на шею осужденныхъ, იერემ. 27—2; ტიმ. 159.

**სახიზარი**, **სახიზნავი**, **სახიზნარი**, ს. მტერთაგან სამალავი ადგილი, убѣжище, мѣсто, гдѣ скрываются отъ непріятеля, გორგ. 271; ქილ. 523.

**სახიზი**, მაგალ. თხა, ს. ჭამებული ან გასუქებული თხა, откормленный козелъ, დასტ. 101.

**სახილავი**, **სახილველი**, ს. სანახავი, საჭვრეტი, видимый; зримый, очевидный, зрѣлище; იერემ. 23—18; მარტ. 141; -თვალი, смотрящій глазъ, თვალით სახილველი, зримый, видимый глазомъ, очевидный, სახილველ ვიქმნები, быть зриму, **სახილველად**, ზზ. დასანახავად, чтобы видѣть, მატ. 6—7; სახილველობა, ს. დანახულობა, თვალით გაწუთომა, видимость, очевидность.

**სახიმარი**, ს. ცხენის კუდი უძუო, безволосый хвостъ у лошади.

**სახიობა**, ს. ძნობა, ხმა სამუზიკოთა საკრავთა, საგალობელთა ან სიმღერათა, звукъ музыки, пѣніе; музыка; 1 ქართ. 2; იეზეკ. 33—32; დარეჯ. 57; სათეატრო სახიობა, театральная музыка.

**სახიფათო**, ზედ. საშიში, სადავიდარაბო, опасный.

**სახიჩარი**, ზედ. უსახური, დუხჭირი, დაშავებული, ასო-ნაკლები; безобразный, уродъ; обезображенный, **სახიჩრობა**, ს. დუხჭირობა, уродство, безобразіе.

**სახიძნავი**, ნ. სახიზარი.

**სახლართავი**, ს. სახვეველი, საბლარდნელი, перевязь, დასახლართავი, служащій къ спутыванію, сѣть, силокъ.

**სახლე**, ს. ფეხქვეშ გასაშლელი საფენი, ფეინდაზი, постилка, все что стелется подъ ноги, ქილ. 20, 592.

**სახლება** (ვა), ზ. მ. დავაშენებ, დავაბინავებ; დავასახლებ, სახლკარობას გავუჩენ; поселять; обзавести кого семействомъ; (ვჰსახლდები, -დი), ზ. ვდ. ვბინავდები, სახლკარობას გავიჩენ; принять осѣдлость; обзавестись семействомъ; ვისაც გულში შური ისახლებს, ქილ. 43; у кого въ душѣ поселится зависть; ნ. სახლობა.

**სახლეული**, მრ. სახლეულნი, ს. დედაწულნი, ცოლშვილი, სახლის შვილნი, შინაურნი სრულიად მოსამსახურითურთ; დაბად. 34—39; დან. 13—26; მატ. 25—36; საქმ. 16—34; გალატ. 6—10; ეფეს. 2—19; ვეფხ. 101, განმ.; მოსეს ხამ. 4, 10; 1 ქართლ. 256; семейство, домашніе; სახლეული ღვთისა, семейство Божье, ეფეს. 2—19; 1 ქართ. 256; **სახლეულობა**, ს. ჯალაბობა, სახლ-კარი, ცოლშვილი, семейство, საქმ. 21—5.

**სახლთ-ხუცესი**, **სახლთ-უხუცესი**, ნ. სალთხუცესი.

**სახლი**, ს. სადგური, სადგომი კაცთა; თავის შესაფარებელი, ბინა; ჯალაბი, სახლკარი, დედაწული, გვარი, გვაროვნობა; მატ. 8—14; ლუკ. 10—5, 7, 8; 2—4; ფსალ. 117—2; ვისრ. 12; ზოგჯ. ტაძარი, ლუკ. 19—45, 46; სახლსა მეფეთა და დიდებულთა ეწოდების: **სასახლე**, **ხრა**, **პალატი**; მათ შინა გამოსამჩვენებლად შემკულსა დიდსა ოთახსა: **დარბაზი**, **პალატი**, **სალხინო**, **სასმლო**; სხვათა მცირეთა ოთხთა: **საწოლი**, **სენაკი**, **სასტუმრო**, **საფარეშო**, **სამოახლო**, **სამზარეულო**, **სახაბაზო**; სვეტთა ზედა გარდმოკიდებულთა ოთახთა ზეიდამ საჭვრეტად: **ქორი**, **ქორედი**, **სანიშინი**, **ჯერაგუმი**; დროებით საცხოვრებელისა ან ქირით დაჭერილსა: **გარი**, **სადგომი**, **სადგური**, **ბინა** და სხ; გლეხთა სახლთა სოფლებში: **ტალავარი**, **მიწური**, **ქოხი**, **ქოხრობა**, **ფაცხა**, **შრამული**, **ჩალური**, **ჩოდოლო**; домъ; семейство, фамилія; храмъ; სახლისაგან და ტო-

მისაგან დავითისა, изъ дома и рода Давидова, სახლითი სახლად, изъ дома въ домъ, ლუკ. 10—15; ჟერ ხომ სახლი წყალში არ გიდგას, вѣдь ты не въ опасности, ვეფხ. 221; სამეფო სახლი, царская фамилія, სახლის პატრონი, хозяинъ дома, ქვითკირის სახლი, каменный домъ, სახლის შვილი, სახლის წული, სახლის ნაშვი, членъ семейства, домочадецъ, დაბად. 17—12, 27, 14—14; რუსულ. 768; სახლის კაცი, сродственникъ, сродникъ, დაბად. 6—27; სამ. ვახტ. 27, 113; სახლის შვილობა, ს. принадлежность къ одному роду, 2 ქართლ. 392; სამყოფი სახლი, мѣсто жительства, სახლის უფალი, -უფროსი, -უხუცესი; -უხუცესული, глава семейства; хозяинъ дома; დაბად. 44—1; რუსულ. 615; **სახლთ-უხუცესობა**, ს. старшинство въ родѣ, სახლის განათლება, освященіе дома, послѣ родовъ; სახლის ვალი, общій долгъ цѣлаго семейства, ვახტ. სამ. 221.

**სახლიერება**, ს. სახლკარის ქონა, домовитость, имѣніе дома и семейства, იერემ. 3—6.

**სახლკარი**, ს. ცოლშვილი ან სახლი მისითა გამართულობითა და შესახვედრითა; домъ, семейство; домъ со всѣмъ устройствомъ; ხომს. სამ. 109; ჩონგ. 96; რუსულ. 332; **სახლ-კარობა**, -კარიანობა, домовитость, ს. ცოლ შვილის ყოლა, სახლოსნობა, семейная жизнь; домовитость; семейство; домашній скарбъ; -რიანობა, საბინადრობა, осѣдлость.

**სახლობა**, ს. სახლიერება, სახლეულნი, семья, семейство; домъ; იერემ. 3—8; ალექს. 206; ხომს. 400.

**სახლობა**, სს. ბინაობა, სადგურობა, სადგომობა, ცხოვრება ერთს ადგილს; житье, обитаніе; мѣсто жительства; (ვსახლობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰბინაობ, ვსადგურობ, ვჰსცხოვრებ, ერთს ადგილს, обитать, жить, населять; ვისრ. 101, (ვესახლები, -ხლე), ზ. თვ. დავსახლდები, დავესადგურები, поселяться на жительство; ქილ. 668; რაც ელი გისახლობს, сколько у тебя живетъ кочевыхъ народовъ, 2 ქართლ. 423; რამდენი კომლი გვსახლდებოდეს, сколько дворовъ крестьянъ живутъ у насъ, სიგელ. ჩოლაყ. 28.

**სახლოსანი**, ზედ. ცოლშვილიანი; მეურნე, მქონებელი სახლისა; семейный: домовитый; **სახლოსნობა**, ს. სახლ-კარის ქონება; სახლის მეურნეობა, გამდლობა; имѣніе семейства; домовитость.

**სახმარება**, ს. მოხმარება, ხმარება; გამოსადეგობა, ფარხაგობა; употребленіе, потребность, годность; выгода, польза, ლოლ. 109; ტიმოთ. 148; (ვა), ზ. მ. ვახმარებ, მოვახმარებ, употреблять на кого что, ხაზ. ლ.; (ვესახმარები, -რე), ვეშველები, მივსცემ შეწევნას, вспомоществовать, помогать, (ვი), ზ. მიჩ. მოვიხმარებ, употреллять для себя, (მესახმარებოს, -ბა), ზ. მიჩ. გამომადგება, пригодно мнѣ, тебѣ, ему, ალექს. 24; **სახმარებელი**, ნ. სახმარი.

**სახმარე**, **სახმარი**, ზედ. ვარგისი, გამოსადეგი, სახმარებელი, годный, употребительный, нужный, потребный; ფილიპ. 4—19; შავთ. 21, რუსულ. 145, 475; 1 ქართლ. 336, 448; ვისრ. 32; კატ. 10; -კაცი, нужный человѣкъ, რუსულ. 448.

**სახმარობა**, ს. გამოსადეგობა, საჭიროება, годность; потребность; ვისრ. 6, 187; რუსულ. 475, ვეფხ. 536; (ვჰსახმარობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვხმარობ, употреблять, ნ. სახმარება.

**სახმილავი**, **სახმილი**, ნახე, სახვმილი.

**სახმილი**, ს. დიდი ქურა ან ფურნე ცეცხლით მგზებარე, печь, დან. 3—6; დაბად. 43—17; ფსალ. 20—9; რუსულ. 118; გამოსლ. 9—8; მეტაფ: -მიჯნურობისა, ე. ი. სიყვარულის ცეცხლი; огонь любви, რუსულ. 2; სახმილი ალიზისა, печь для выжиганія кирпича; 2 მეფეთა 12—31; სახმილი აბანოსი, банная печь, ქილ. 294; ჩემთა სახმილთა გზნებასა, пламенные порывы мои; ვეფხ. 188; სახმილი ედება ან ეკიდება, имъ овладѣваетъ нечаль, грусть; ვეფხ. 871.

**სახმრობა**, ნ. სახმარობა, ვეფხ. 1262.

**სახნავი**, ზედ. მოსახნავი მიწა, пахатная земля, пашня; пахатный; სამ. ხომს. 182; სიგ. ჩოლაყ. 41, № 25; სახნავი მამული, пахотная земля.

**სახნველი**, ზედ. სახნავი, სამუშავებელი, пахотный, -იარაღი, земледѣльческое орудіе; ქილ. 474.

**სახნველი**, **სახნისი**, ს. ერქვანი, ჯილღა, ოქოქა და მისთანანი, მიწის სახნველნი იარაღნი; соха, плугъ, ვეფხ. 1027; სახნისის საკვეთი, рѣзецъ у сохи, ისაი. 2—4.

**სახობა** (ვჰსახობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. სახე მაქვს, имѣть видъ.

**სახოვანი**, ზედ. მსგავსი, подобный, დაბად. 5—3; შავთ. 11, ან სახის მქონებელი, имѣющій видъ; видный, красивый; 1 ქართლ. 253; რუსულ. 250; სახოვან ჰყო, онъ далъ видъ, ისაი. 44—13.

**სახოვნება**, ს. მსგავსება სახისა, подобіе, сходство.

**სახონთქრო**, ზედ. ხონთქრისადმი საკუთნავი, султанскій, 2 ქართლ. 171.

**სახოიშნო**, ნახე სახვაიშნო.

**სახორცე**, ს. ხორცეული, мясной.

**სახორციელო**, ზედ. ხორცისადმი საკუთნავი; მხოფლიო, საქვეყნო, საცხოვრებელი; тѣлесный; житейскій; სამ. ხომს. 153; სახორციელო და სახულიერო, духовное и тѣлесное.

**სახრავი**, ზედ. გამოსახრავი, გამოსაღრღნელი, что нужно грызть; хрупкій для зубовъ; -ატამი, особый родъ персиковъ, хрупкій для зубовъ, ბუნ. კ. 88.

**სახრე**, ს. მოქნილი ჯოხი ხვასტანგთ გასარეკი, пастушій посохъ.

**სახრელი**, ზედ. სადრეკი, сгибной.

**სახრვა**, ს. обаяніе, заколдовываніе, იერემ. 14—14; (ვჰ), ზ. მ. მოგობით ან გრძნებით შევჰკრავ, მოვხიბლავ; обаять, заколдовывать, მსახრველი, ს. обаятель, очарователь.

**სახრვალი**, ს. ეშმაკობა, хитрость, ქილ. 339.

**სახრივო**, ზედ. საეშმაკო, хитростный, къ хитрости относящійся, ქილ. 286, 340.

**სახსალამათი**, ზედ. მრთელი, უკრავ-უგინებელი, цѣлый, невредимый.

**სახსარი**, ს. ნასხამი, ნაწევარი ასოთა, суставъ, -ხელისა, суставъ руки, ზუნ. კ. ზზ.; კუდი სახსარში ამოსძვრა, хвостъ выпалъ изъ сустава, დარეჯ. 2—138.

**სახსარი**, ს. ფასი გამოსახსნელად რისამე, выкупъ.

**სახსენე**, უკანა დიდი ნაწლევი, заднепроходная кишка.

**სახსენებელი**, ზედ. ან ს. მოსახსენებელი: ქონება ან ქვემდებარე ხსენებისა; ხსოვნა, მოგონება, ხსენება; поминальный; память, памятованіе, воспоминаніе; უგალობდით უფალსა, ღირსნი მისნი, და აუარებდით სახსენებელსა სიწმინდისა მისისა, пойте Господу святые его и славьте имя его, ფსალ. 9—6; 29—4; შენი სახსენებელი ამოვარდეს, да изчезнетъ память о тебѣ, **სახსენებლად**, въ память.

**სახსენი**, ზედ. მოსახსენებელი, поминальный.

**სახსენო**, **სახსენისი**, ს ხსენება, სახსენებელი, память, воспоминаніе; 1 ქართლ. 243; ქილ. 264, 317.

**სახსი**, ს. თუთის ნახე; პ. ფ.

**სახსნელი პირისა**, ზედ. პირის გასახსნელი, служащій для открытія аппетита пища, ქილ. 362.

**სახსნილო**, ს. საჭმელი, სანოვაგე ხსნილისა, скоромный, скоромная пища.

**სახსოვარი**, ზედ. ან ს. ნიადაგ-საგონებელი; მეხსიერება; ძეგლი ან ნაშთი რამ მომაგონებელი ძველთა ჩინებულთა საქმეთა; памятный; память; памятникъ.

**სახჳმილავი**, ნ. სახმილავი; სახჳმილი, ნ. სახმილი.

**სახტი**, ს. იხმარება რთულად: სახტად დარჩა, сталъ въ тупикъ, остался съ носомъ.

**სახტიანი** (სპარს.), ს. სნატი, сафьянъ.

**სახული**, ზედ. დახატული, нарисованный, изображенный; ვეფხ. 1164.

**სახუმილი**, ნ. სახმილი; იერემ. 11—4.

**სახუმარო**, ზედ. სალიზღარი, სალაღობი, шуточный.

**სახუნდარი**, ს. ჭალაში სადგური მხეცთა, ბუნაგი, логовище, სამ. ვახტ. 183.

**სახუნი**, ს. ძნეული, снопъ, ისო. 2—6; ძველს დაბადებაში ჰსწერია სხვენი.

**სახურავი**, -**რი**, ს. გადასაფარებელი ან დასახურავი რამე, покрывало, ვეფხ. 1142, ჩონგ. 88.

**სახურვებელი**, ნ. სახურავი; გამოსლ. 35—11; ზედ. გასახურვებელი, разгорячительный.

**სახურვიანი ცხენი**, ს. ცხენი საძაგრავითა, ჩულითა, лошадь въ попонѣ, მოურავ. 109.

**სახუცესო**, **სახუცო**, ზედ. სამღვდლო, ხუცისადმი საკუთნველი; поповскій, -ხარკი, ს ხუცისაგან მისაცემი ხარკი ეპისკოპოსისადმი ძველებურის განწესებით; подать, платимая священниками епископамъ.

**სახშველი**, ს. კართ-საკეტი, запирка, затворка.

**საჯაბადრო**, ს. აბჯარი საცავი, арсеналъ; დასტ 92; ზედ. ჯაბადრისადმე შესაფერი; относящійся къ смотрителю оружія.

**საჯაგავი**, ზედ. ხშირად სასაქმო, სამუშავებელი, рабочій, -ცხენი, ломовая лошадь.

**საჯავრელი**, **საჯავრო**, ზედ. გასაჯავრებელი, причиняющій злость, досаду.

**საჯალაბო**, ს. არამხანა, ჯალაბის სადგომი სახლი, гаремъ, женская половина, გორგ. 1, 128, 245; მროვ. 26; ქილ. 491, 537.

**საჯამაგირო**, ს. ჯამაგირი, ულუფა, жалованье, плата за трудъ, ალექ. 76.

**საჯანჯლო**, ზედ. საგვიანო, დასაგვიანებელი, мѣшкотный.

**საჯარიმე**, -**მო**, ზედ. ან ს. საზღაური, штрафной, штрафъ, ჩოლაყ. შვ. სიგ. 38, № 18.

**საჯარო**, ზედ. საქვეყნო, საანჯმნო, აშკარი, всенародный, публичный, -**როდ**, публично, სამ. ზერძ. 20; დასტ. 3; 129; ქილ. 342; -მოკაზმვა, რუსუდ. 493, одѣться по праздничному, -**თქმა**, сказать публично, ქილ. 368.

**საჯარო**, ზედ. სამხედრო, воинскій.

**საჯაჭვე**, ზედ. ჯაჭვისადმი საკუთნველი, цѣпочный.

**საჯგუფო**, ზედ. къ группѣ относящійся.

**საჯდომი**, ს. დასაჯდომელი რამ, сѣдалище, стулъ, диванъ, и т. п. სამეფო საჯდომი, ე. ი. სამეფო ტახტი, тронъ, престолъ, ვეფხ. 44, 817, 635; საჯდომი ტაიჭი, верховая лошадь, ვისრ. 12, სიბრძ. 72; მროვ. 23.

**საჯებლად**, ზზ. სათხოვრად, для просьбы, გორგ. 2.

**საჯება** (ვუსაჯებ მაგალ. ობოლსა), ზ. მ. ვესარჩლები, თანამდგომელ-ვექმნები, заступаться, ისაი. 1—17; ვუსამართლებ, სამართალს მივსცემ, разсудить.

**საჯელგო**, **საჯერგო**, ზედ. ჯერგისადმი საკუთნველი; охотничій, ნ. ჯელგა, დასტ. 71, 88, 122, 149.

**საჯერო**, **საჯერებელი**, ზედ. დასაჯერებელი, სარწმუნო, правдоподобный, 1 ქართლ. 367; საბ. ლ. **საჯეროება**, ს. დარწმუნებულება, удостовѣреніе, ალბ. 60.

**საჯვა** (ვსაჯავ, -ჯე), ზ. მ. დავსაჯო, осуждать.

**საჯვარო**, ზედ. крестовый.

**საჯი**, ს. ტაფა; მცენ. ურთხელი, сковородка; раст. негной, taxus baccata; ბუნ. ლ; ერისთ. ლ.

**საჯიბე**, ზედ. карманный.

**საჯილდაო**, **საჯილდო**, -**დოვე**, ზედ. ან ს. ჯილდოსადმი შესაფერი; ჯილდო, საზოძვარი; наградный; награда; **საჯილდოდ**, ზედ. საჩუქრად, въ награду, გორგ. 213; მოურავ. 167.

**საჯინიბო**, ზედ. ან ს. საჯინიბოს გამოსაღები; ცხენთ-სადგომი სახლი, конюшенный сборъ; конюшня; გუჯ. 9, 28; ვეფხ. 1195, ბაქრ. 171.

**საჯობინარი**, ზედ. უმჯობესი, უაღრესი, უპრიანე, предпочтительный.

**საჯოგე**, ს. ჯოგთ-ადგილი, мѣсто для стада.

**საჯორე**, ზედ. ჯორისადმი, საკუთნველი, лошачій, къ лошаку относящійся.

**საჯოჯოხეთო**, ზედ. адскій.

**საჯოხე**, ზედ. палочный.

**საჯულაბე**, ზედ. ან ს. ჯულაბისადმი საკუთნველი, ან ჯულაბის ჭურჭელი, относящійся къ слабительному; посуда для слабительнаго.

**საჯუფთო**, ზედ. შემადგენელი ტოლისა ან ცალისა, парный, რუსუდ. 359.

**საჭოარათ**, ზედ. არც ასე არც ისე, ни такъ, ни сякъ, საჭოარაოდ რათ გავიხდი საქმეს; კაცია. 68; зачѣмъ доведу свое дѣло до ни такъ, ни сякъ.

**სეგაში**, ს. მსხვილი ტილო, портяпина.

**სევა** (ვუსევ. -სიე), ზ. მ. მივუტევებ, მივუშვებ ძაღლებს, напускать, травить собакъ; -ჯარსა, пускать для нападенія войско; 2 ქართლ. 374.

**სავადა** (სპარს.), ს. ვეცხლზედ სიშავე, чернь на серебрѣ; чернѣдь, **სევადიანი**, ზედ. სევადით დაფერილი ვეცხლი, покрытый чернью серебро; კაცია 89.

**სევანი** (სპარს.), ს. კარავი, шатеръ, палатка, 2 ქართლ. 321, 370, 383, 440; 2 რუსუდ. 49, 350; 562; დასცეს სევანი, დარეჯ. 2—123; поставили шатры.

**სევდა** (არაბ.), ს. კაეშანი, შავი ნაღველი, меланхолія, ипохондрія; тоска, грусть; სევდის ქარი, ипохондрическіе припадки; სევდის ქარი მდედრთა, истерика; ფილენჯის სენი, дергота; სევდა მომაწვა გულზედ, тоска скрутила мнѣ сердце; **სევდიანი**, ზედ. ნაღვლიანი, грустный, **სევდიანობა**, ს. ნაღვლიანობა, грусть, тоскливость; ვეფხ. 102; მოურავ. 204.

**სევიაკი ციება**, четырехдневная лихорадка, პ. ფ.

**სეილანი**, ს. цирконъ (камень).

**სეირი**, ს. ნავარდობა, შესაქცევად სიარული; гуляніе, прогулка; ზოგჯ. შექცევა ან სახილველი რამ, თამაშა; гульба, зрѣлище; ერისთ. 6; ანტონ. 4—24; **სეირნობა, სეირობა**, ს. ნავარდობა, შესაქცევად სიარული; прогулка, (ვსეირნობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. სასეიროდ დავდივარ, гулять, прохаживаться, (ვისეირნებ, -ნე), იგივე ვსეირობ.

**სეირება** (ვა), ზ. მ. водить гулять.

**სექდემბერი, სეკტემბერი**, ს. ენკენის თვე, сентябрь.

**სელანი**, ს. თევზი, гнюсъ.

**სელაპი**, ს. ლალეოდი, ძაღლ-თევზი; тюлень.

**სელევკო**, ნ. ტარბი.

**სელი**, ს. მცენ. ленъ; **სელის ზეთი**, льняное масло, -ლის მარცვალი, льняное семя; -ველური, дикій ленъ.

**სელი** (ლათინ.), ს. სკამი შესაკრავი და გასახსნელი, складной стулъ, ვეფხ. 124. 1 ქართლ. 281.

**სელმაქი**, ს. მცენ. брусника.

**სელნაქი**, ნახე ზუმილი.

**სელ-შავა**, ს. მოცვი ხე, гонобобель, plante: vaccinium uliginosum; ბუნ. ლ; брусника, ერის. ლ.

**სემიდალი** (არაბ.), ს. სამინდო, семидалъ, 3 მეფ. 4—22; იეზეკ. 16—13; გამოცხ. 18—13.

**სემინარია**, ს. სასულიერო სასწავლებელი, семинарія.

**სემური**, (არაბ.), алмазъ, შავთ. 8, ბიანკ.

**სენაკი**, ს. სამარტოვო ოთახი, келья, кабинетъ.

**სენატორი**, ს. სენატის-მდივანბეგი, сенаторъ.

**სენი**, ს. ავადობა, უძლებობა; სნება, ჭირი, უჟამური, болѣзнь; зараза; -გარდამდები, заразительная болѣзнь, მატ. 4—23, 24; 10—1; ვეფხ. 350.

**სერა**, ს. ქოთნის პირის საკრავი, обвязка горшка.

**სერა**, ნ. სერვა.

**სერანგი**, ს. ყუმაჩის ლარი, кумачъ, საბ. ლ.

**სერაფიმი** (ებრ.), ს. ერთი ცხრათა დასთაგანი ანგელოზთა, серафимы, ისაი. 6—2.

**სერება** (ვი), ზ. მ. საზრდელს მივიღებ, полдничать; ужинать; იგავ. 23—1; 6; 1 ქართლ. 314; ლუკ. 17—8; სერება, ნ. სერვა; (ვუსერებ ყურთა), ზ. მ. ყურებ დავაჭრი, обрѣзывать уши; ალექს. 116.

**სერვა** (ვჭსერავ), სერა (ვჭსერ), ზ. მ. დავჭსერავ, დავჭკოდ, ვჭსჭრი, насѣкать, дѣлать нарубку, нарѣзки.

**სერი**, ს. სადილი ან ვახშაში თვისად ან გამომჩვენებით სტუმართა თანა, обѣдъ, ужинъ; пиръ; ესე ზოგადი სახელია: პირველი მიღება საჭმლის არის **საუზმე**, მეორე: სადილი; მესამე: სამხარი; მეოთხე ზარბელი; მეხუთე სერის კუდი; მატ. 23—6; მარკ. 6—21; 12—39; ლუკ. 14—12; იოან. 12—2; ან სამხარი, полдникъ, სერისკუდი, სირისკუდა, ე. ი, ვახშმის უკან დაწოლის დროს ჭამა, пріемъ пищи послѣ ужина; სერი დიდი, парадный обѣдъ; დასტ. 104.

**სერი**, ს. მოგრძედ წარმოზიდული გორა, холмъ.

**სერობა**, ს. ტრაპეზი მწუხრის სანოვაგისა; вечеря, вечерній столъ, ლუკ. 14—24; იოან. 13—12; 1 ქართლ. 124; **სერობა ან სერობის ლოცვა**, вечерня, დიდი სერობა, еѳимоны, вечерняя церковная служба въ великій постъ.

**სეროებული**, ზედ. გორებიანი, холмистый.

**სერსეროთი**, ს. ბადესავით დაწნული რკინის მართული, сѣтка проволочная, рѣшетка.

**სერტყი**, ს. ნერგნი დანიშნულნი საზორავად კერპთა, дубрава, роща, посвященная какому либо Божеству, 2 სჯული 16—21; იერემ. 17—2; იეზეკ. 27—5; ან ნერგი, молодое дерево; 2 სჯულთ. 16—21, **სერტყიანი**, ზედ. -მაგალ. ადგილი, ე. ი. ადგილი ჭალიანი, კორომი, მწერი, роща, 1 ქართლ. 158; **სერტყეებული**, ს. дубрава.

**სესხება** (ვა), ზ. მ. ვალად მივსცემ უსარგებლოდ, ссуждать, давать взаймы, одолжать; (ვისესხებ, -ხე), ზ. მიჩ. სესხად ავიღებ, занимать, заимствовать, (ვესესხები, -ხე), ზ. თვ. სესხად ვთხოვ ფულსა, просить у кого взаймы.

**სესხი**, ს. ვალი უსარგებლოდ, заемъ безпроцентный, სესხად მიცემა, ссуждать, дать въ займы, სესხად აღება, брать въ займы; занимать.

**სეტყვა**, ს. კოხი, წვიმის ცვარი ჭაერში გაყინული; градъ, ფსალ. 77—47, 48.

**სეტყვა** (ვჭსეტყვავ, -ვე), ზ. მ. დავსეტყვავ, გავლახავ (ითქმის ხეტყვისა თვის), побить градомъ, მეტაფ. ცრემლსა ვჭღვრი, проливать слезы, ვეფხ. 137; გაუწყვეტლად თვალთა ლაწვი გისეტყვია, ты безостановочно градомъ слезъ орошалъ свои щеки, ვეფხ. 128, (სეტყვავს, -ყვა), ზ. უ. სეტყვა მოდის, идетъ градъ, ვეფხ. 1137.

**სეული**, მდ. სოული, დაბოლოვება ზმნის ზედათა, მაგალ. დედოფლისეული.

**სეფე**, შემოკლებით სიტყვა საუფლო ან სამეფო, ზედ. ან ს. სამეფო, საუფლო, საბატონო, ან მეფე, უფალი, ბატონი; царскій, господскій, боярскій; царь, господинъ, бояринъ; ვეფხ. 1073; 2 ქართ. 383; სიბრ. 125; 60; უტურფესა სეფედ დასხმენ, ე. ი. გადასდებენ, лучшее откладываютъ для

царя, ვეფხ. 1063; სეფე დარბაზი, ვეფხ. 678, 1498; торжественный залъ; სეფე ტახტი, главный престолъ, ვისრ. 118; სეფეთ უხუცესი, царедворецъ главный, სიბრ. 2, სეფე ქალი, царевна; дочь боярская, ალბ. 24, სეფეწული, принцъ, или боярскій сынъ; სეფე მწიგნობარი, статсъ-секретарь, სეფე დროშა, главное знамя, 1 ქართლ. 350; გუჯ. დიდად აწყინა სეფეთა ქვეყანისათა, онъ огорчилъ вельможъ страны; 1 ქართ. 349; **სეფეობა, სეფობა**, ს. ბატონობა, დიდგვაროვნობა, господство, вельможество, боярство, ვეფხ. 615, გორგ. 121; ან ბატონის მამული, помѣстье, удѣлъ, სიგელი როსტომ მეფისა.

**სეფესტანი**, ს. მცენ. sebeste, ვ. ფ.

**სეფილო. სიფილო** (ფრანც.), ს. ხონჩა, მოგრძე ტაბაკი ან ლანკანი, латокъ, საბ. ლ.

**სეფისკვერი**, ს. დიდებულთ პური, კვერი, გარნა საკუთრად ეწოდების ეკკლესიასა შინა შესაწირავსა პურსა, რომელსა ზედა აღესრულების სამღვთო ლიტურღია, просфора, -დასარიგებელი, антидоръ, 1 ქართლ. 364.

**სეფური**, ზედ. სეფესადმი საკუთნველი, царскій, господскій, ეს სიტყვა უკანონოდ უხმარიათ სიტყვის მაგიერ ვარჯისი, ზეპირი, ქილ. 500; 368; ბატონ. შვ. თ. მცირე ლექსიკონი.

**სეფქა**, ს. ისარი ფრთე მაღალი, особый родъ стрѣлъ, შავთ. 35, ნ. ისარი.

**სეხნა**, ს. სახელ-მოდგამი, სახელით ზიარი, თანა მოსახელე, ერთის სახელის მქონე, тезка, одноименникъ; შავთ. 20; სეხნობა, ს. თანა მოსახელეობა, соименство, соименность.

**სვა, სუა** (ვესვი, ესვი, ესვის. ვესვით, ესვით, ესვიან, სამღ. წ. ესვნ; ქმნ. სრ. ვესავ, ესავ, ესვა, ვესავით, ესავით, ესვნენ, სამღ. წ. ესვინ; ქმნ. უუსრ. მესვია (იშვითად იხმარება); თურმ. აწმდგ. ვესვიდე; ქმნ. სრ. მესვა (სამღ. წ. მესვინ); ქმ. უუსრ. მესვას, ქმნადი: ვესვა, ესვა, ესვას; გვესვათ, გესვათ, ესვათ სალ. წ. ესვან; ზმან. სქ. საღუთო წერილში: ესვედ; ესვით, ესვნენ), ზ. უ. ვერწმუნები, ვსასოებ, იმედი მაქვს; уповать, надѣяться, вѣрить; დაბად. 4—26; ისაი. 10—11; 29—8; ფსალ. 4—6; 36—3; ლუკ. 18—9; საქმ. 26—7; 2 კორ. 1—9; 8—3; რომელნი ესვენ თავთა თვისთა, которые увѣрены были о себѣ, ლუკ. 18—9; ვესავთ წყალობასა თქვენსა, мы уповаемъ на милость вашу; (მესავ, გესავ. ესავ; მესავლი ან მესვიდი; მესავლე, ან მესვიდე; დანარჩენი დროები არა აქვს), ზ. მიჩ. ты уповаешь на меня, ты вѣришь мнѣ, 2 კორ. 2—3; (მივის, გივის, უვის; ან მივა, გივა, უვა მდაბ. უა; ან მევა, გევა, უვა მივოდა, სრ. მესვა. გესვა ესვა; გვესვათ, გესვათ, ესვასთ, სამღ. წერილში: მესვინ, გესვინ, ესვინ, მარკ. 12—6; ან მესვას; უ. მივოდის; უუ. მესვნეს; აწ. ს. მივოდეს; ს. სრ. მივოდა; ს. უუ. მივოდეს; მყ. მივოდე ან მესვას); ზ. უ. მყავს, მაქვს, დაბად. 44—18; რომ. 9—9; 1 კორ. 7—2; მარკ. 12—6; ვეფხ. 317; ვისრ. 3; ვეფხ. 32; ერთი ძე ესვა, онъ имѣлъ одного сына, არა ჯერ არს შენდა, ვითარმცა გესვა იგი ცოლად, ты не долженъ имѣть ее въ женахъ; მატ. 14—4; დარი არ უვის (უვა, უა), онъ неимѣетъ себѣ подобнаго, ქილ. 479, ესვა ქმარი, она имѣла мужа, გალატ. 4—27.

**სვავი**, ს. მფრინ. беркутъ грифъ, ბუნ. ლ; ერის. ლ.

**სვანური**, ს. ყურძენია, сортъ винограда.

**სვანობა**, ს. სადგური, мѣсто пребыванія, ისუ ზირაქ. 43—22.

**სვე, სსვე** (ლექსთაგან სუა ან სსუა), ს. ბედი, ბედისწერა; წინათვე განსაზღვრება, განჩინება, предопредѣленіе, судьба, рокъ; 1 ქართლ. 30, 32; სიბრ. 77; წილი, ხვედრი, доля, часть, 1 ქართლ. 62; სვე სრული, наделенный счастьемъ, 1 ქართ. 275, სვე ბედი, счастье, ქილ. 586; **სვე სვიანი**, ზედ. ბედნიერი, счастливый, **სვესვიანობა**, ს. ბედნიერობა, счастье, благополучіе, ქილ. 323, სვე ამაღლებელი, 1 ქართლ. 269; возвеличенный счастьемъ.

**სველება**, სს. мочка, моченіе, (ვა), ზ. მ. დავალტობ, დავასველებ, мочить, увлажать; ვეფხ. 151, 586; (ვჰსველდები, -დი), ზ. ვდ. დავსველდები, დავილტობი, мокнуть.

**სველი, სოველი**, ზედ. დალტობილი, დასველებული, мокрый, -ხელები, мокрыя руки, -ტანისამოსი, мокрое платье.

**სვენა, სვენება** (ვა), ზ. მ. დავაცხრობ, შევასვენებ, მოსვენებას მივსცემ, дать покой, отдыхъ; ან პატივით მოვიღებ ხატსა, ჯვარსა, მიცვალებულსა, поднять образъ, покойника, или ставить образъ; -სანთელსა, гасить свѣчу, კუბოში ვასვენებ მიცვალებულის გვამს, полагаю во гробъ тѣло усопшаго, (ვი), ზ. მიჩ. მოვისვენებ, დავისვენებ; взять отдыхъ, отдыхать; (ვჰსვენი, -ნე; ვასვენი ვარ, ვსვენი ვარ), ზ. უ. დასვენებული ვარ ერთს ადგილს მაგალ. ხატი, ჯვარი; о образѣ: быть поставлену на одномъ мѣстѣ, ხატი მისვენია, у меня образъ поставленъ, ტიმ. 27.

**სვეტი** (სპარს.), ს. შენობათა ქვეშ შედგმული ქვითკირისა ან ძელისა დიდი ბოძი, მრგვალი, გინა კუთხეებიანი, столбъ, колонна, სვეტის თავი, верхняя часть колонны, იერემ. 27—13; 2—22; **სვეტი ცხოველი**, столбъ животворящій, **სვეტი ცხოველობა**, праздникъ 1 октября въ память животворящаго столба въ Мцхетѣ; გუჯ. 31.

**სვია**, ს. ფშალა, მცენ. хмѣль.

**სვია**, ს. თევზია, камбола рыба; ბუნ. ლ; бѣлуга, ერის. ლ.

**სვიანი**, ზედ. ბედიანი, ბედნიერი, სვის მქონებელი, კეთილ მიმთხვეული, счастливый, благоденственный, благополучный; მეფე სვიანი, благополучно царствующій царь, ვეფხ. 31; **სვიანობა**, ს. ბედი, ბედნიერება, წარმართება, счастіе, благополучіе; благоденствіе, ვისრ. 155, 201; ქილ. 87, ვჰსვიანობ, благоденствовать, (მისვიანებს), ზ. უ. ბედი სურს ჩემთვის, желаетъ мнѣ счастья, სიბრ. 10. [111.

**სვივა**, ს. არჯაკელი, მცენ. артишокъ, ბაგრ. ბატ.

**სვილა**, ს. ჭვავი, მცენ. рожь, ბუნ. ლ.; ერისთ. ლ.

**სვინა**, ს. შვილის მომნათლავი ან ნათლულის მამა, кумъ, **სვინაობა**, ს. სვინად ყოფნა; გარყვნილება, უნამუსობა; кумовство; распутство, სამ. კათოლ. 3, 8.

**სიდრკუე**, ს. სივერაგე, коварство, 1 ქართლ. 285.
**სიდუხჭირე**, ს. სიგონჯე, მახინჯობა, სიხენეშე, уродливость; ვისრ. 130.
**სიდღლუვე**, ს. სითხელე, жидковатость; жижа.
**სიელვარე**, ს. სიბრწყინვალე, ბრკიალი, блескъ, ვისრ. 34
**სიეშმაკე**, ს. ეშმაკობა, ეშმკური, საქმე, лукавство.
**სივაკე**, ს. სითანასწორე, თანასწორობა ადგილისა, плоскость.
**სივაჟე**, ს. სიყრმე, სიყმაწვილე, юность, молодость, ვეფხ. 53; გუჯ. 19; რუსუდ. 243.
**სივარდე**, ს. ვარდის ფერობა, ვარდობა розовый цвѣтъ, საბ. ლ.
**სივება** (ვა), ზ. მ. დავაშუპებ, დავაჯირჯვებ, вызывать опухоль; (ვუ), ზ. მიჩ. დავუშუპებ, причинять опухоль; (ვსივდები, -დი), ზ. ვდ. დავშუპდები, დავჯირჯვდები, опухать, (მისივს, მისივოდა; მისივდება, -და) ზ. მიჩ. пухнетъ у меня.
**სივერაგე**, ს. ვერაგობა, მზაკჳრობა, коварство, хитрость, вѣроломство; 1 კორ. 3—19; 1 ქართ. 44, 281; რიცხ. 24—2; ქილ. 382.
**სივილი** (სივის, -ვოდა), ზ. უ. გველთათვის: შხივის, წივის ან შუვის; шипитъ (змѣя); свистъ стрѣлы.
**სივიწროვე**, **სივიწრე**, ს. ვიწროობა, მჭიდროობა, тѣснота, 1 ქართ. 428.
**სივლტოლვა**, ს. ლტოლვა, გაქცევა მეოტისა, бѣгство, მატ. 24—20; ფსალ. 141—4; ისაი. 52—12; 1 ქართლ. 44.
**სივრცე**, **სივრცელე**, ს. სიფართოვე, განფენილება; სივანე; пространство; широта.
**სიზანტე**, ს. ზარმაცობა, ზანტობა, лѣность, ვისრ. 171.
**სიზარმაცე**, ს. სიზანტე, лѣность.
**სიზმარი**, ს. ძილის შორისი, ზმანება, ჩვენება ძილში, сонъ, сновидѣніе, სიზმართა ახსნა, толковать сны, **სიზმრივ**, ზზ. სიზმარივით, какъ сонъ, სიზმრება (ვესიზმრები, -რე), ზ. თვ ძილში მოვეჩვენები, сниться, მესიზმრება, мнѣ снится, ჩონგ. 90.
**სიზრქე**, ს. სიმსხო, სიფართე, толщина.
**სით**, ზზ. საიდამ, откуда, სით მოხვალ, откуда идешь, ვისრ. 9; სითაც, ზზ. гдѣ-бы, куда-бы, სითგან, откуда.
**სითავდაბლე**, ს. თავდაბლობა, смиренность, обходительность, вѣжливость, გორგ. 5.
**სითამამე**, ს. თამამობა, გამბედაობა, смѣлость, развязность.
**სითაღლითე**, ს. სიყალბე, სირიოშე, подлогъ.
**სითბო**, ს. სიტფო, ვითარება თბილისა, теплота.
**სითეთრე**, ს. თვისება თეთრისა; მსოფლიონი უხმობენ რძეულსა: бѣлизна; въ простор. молочное.
**სითიკანი**, ს. მამათ მთავართ საჯდომი, сѣдалище архіереевъ, საბ. ლ.
**სითკენ**, ზზ. საითკენ, откуда, სითკენაც, ზზ. საიდამაც, откуда бы.
**სითმე**, ზზ. საიდამე, откуда-то, გორგ. 265.
**სით-რა**, ზზ. საითრა, откуда что, ალ. 58.
**სითხე**, ს. ვითარება თხელისა, ვეფხ. 357; жидкость; тонкость; рѣдкость; мелкость.

**სიიეფე**, ს. იეფობა; ხელფურჩობა, дешевизна; щедрость; ვეფხ. 678; მიმხვდარმან ნიშატთა სიიეფესა, ე. ი. იგრძნოო გულის მხიარულობის გარდამატებაო; онъ понялъ, что ему превеликая радость, ვეფხ. 678; სურვილით სიიეფე, ე. ი. სურვილით სავსე; ვეფხ. 1498, преисполненный желаніемъ.
**სიინახე**, ს. ინახით ჯდომა, 3 ეზრ. 2—23; совозлѣжать съ кѣмъ, сидѣть съ кѣмъ либо.
**სიკარგე**, ს. კარგობა, доброта, **სიკარგობა**, იგივე სიკარგე; ღრამ. ნ. ჩ.
**სიკეთე**, ს. თვისება. კეთილისა, კეთილობა; კეთილი საქმე, доброта; добро, доброе дѣло, благодѣяніе; სიკეთის დავიწყება, забыть благодѣяніе, **სიკეთის** მაგიერად ავისყოფა, воздать за добро зломъ, აღმატებული სიკეთით, преисполненный добротою; 1 ქართლ. 385.
**სიკეკლუცე**, ს. სილამაზე, красота, დარუჯ. 49.
**საკვდიდ**, ზზ. სიკვდილზედ, на смерть; ბარუქ. 5—17; სიკვდიდმდე, ზზ. სიკვდილად მდე, по смерть, ვეფხ. 2.
**სიკვდილობადი**, ზედ. მომაკვდავი, смертный; 2 კორ. 6—8.
**სიკვდილი**, **სიკჳდილი**, ს. დასრულება სიცოცხლისა, გასვლა სულისა ხორცთაგან, смерть, დასჯა სიკვდილად, осудить на смерть, სიკვდილის ჟამს, въ часъ смерти.
**სიკილა** (ბერძნ.), ს. ერთი დიდრაქმა, ძველებური ფული ან საწონი ებრაელთა, сиклъ, вѣсъ и монета еврейская, დიდრაქმა ფასობდა 14 შაურად; გამოსვლ. 39—1; რიცხ. 31—52; დასტ. 39, 40.
**სიკისკე**, **სიკისკასე**, ს. სიცქვიტე, სიმკვირცხლე, სიმალე, სისწრაფე, проворство, 1 ქართლ. 320, 118; 2 ქართლ. 478.
**სიკნინე**, ს. სიმცირე, კნინობა, малость.
**სიკორდე**, ს. გაკორდებული, უმუშავარი მიწა, заросль, пустошь, ისაი. 7—25.
**სიკრეხე**, ს. აოხრება, опустошеніе, ვეფხ. 1410.
**სიკუშტე**, ს. კუშტობა, მწუხარება, горе, печаль, ვისრ. 10, 51.
**სილა**, ს. წვრილი ქვიშა, мелкій песокъ, ისაი. 7—21.
**სილა** (თათრ.), ს. ყბაში შემოკჳრა, оплеуха, пощечина, სილის შემოკჳრა, дать пощечину.
**სილა**, ს. ლორწო ბუასილისა, слиза гемероидальная, პ. ფ ლ.; მროვ. 140.
**სილა**, ს. ავშარა, недоуздокъ, ნ. ჩ. ლ.
**სილამაზე**, ს. სიმშვენიერე, მშვენიერება, красота.
**სილაქა**, ს. ნაცარი კირში გარეული და დანამული ტყავების გამოსაქნელად, зольникъ, растворъ золы и извести въ которомъ золятся шкуры, для сгону съ нихъ шерсти.
**სილაღე**, ს. კადნიერება, ზვაობა, შეუპოვრობა, თავხედობა; наглость, буйство, дерзость; ზაქარ. 12—7; 1 იოან. 6—16; რუსუდ. 716.
**სილბილე**, **სილბო**, ს. სირბილე, мягкость, ვეფხ. 1143.
**სილი**, ს. ხველის სენი ან სიჭლექე, кашель, чахотка, ივან. ბატ. ლ.
**სილიფა**, ს. ნაწიბური ნაქსოვისა, покромка.

**სილირწე**, **სილირზე**, ს. გლისპობა, უნამუსობა, თავხედობა, უზდელობა, безстыдство, нахальство; наглость.
**სილოგიზმი** (ბერძნ.), ს. მიღმოგონება, გონებით მიხდომა, აღმოჩინება, ლოღ. ბაუმ. § 87, 105; силогизмъ, умозаключеніе, მარგ. 2—164.
**სილომე**, ს. ვაჟკაცობა, храбрость.
**სილტოლვა**, ს. ლტოლვა, бѣгство, ამოს. 2—14.
**სილურჯე**, ს. синеватость.
**სიმაგრე**, ს. სიმტკიცე; ციხე, გამაგრებელი შენობა; твердость, прочность; крѣпость, укрѣпленіе, დაბად. 40—14, ზაქარ. 9—3, 12; ვეფხ. 452, 454; 1410.
**სიმალე**, ს. სისწრაფე, სწრაფობა, მარდობა проворство, скорость, поспѣшность, რუსუდ. 632.
**სიმამაკაცე**, ს. სიჭაბუკე, ჭაბუკობა; მამაცობა; возмужалость, мужество.
**სიმამლე**, ს. მამლობა, мужественность, мужской полъ, ვეფხ. განმ. თ. 39.
**სამამრი**, ს. ცოლის მამა, тесть.
**სიმარდე**, ს. მარდობა, სიცქვიტე, проворство, ჩონგ. 120.
**სიმართლე**, ს. უზაკველობა, ჭეშმარიტება, სისწორე; ფსალ. 4—1, 5; 17—22; რუსუდ. 412; უმანკოება; უცოდველობა; მატ. 5—20; უფლება, ხელი; правда, истинна; справедливость; святость, невинность; право; правота; საღმრთო წერილში: მცნება, დარიგება, სამართალი ღვთისა, заповѣдь, уставъ; ფსალ. 119—5, 8, 12, 13; სიმართლით თხოვნა, справедливое требованіе, სიმართლით თქმა, говорить по справедливости, სიმართლით ქცევა,поступить по справедливости, -ნაკვთა, правильность черты лица, ვისრ. 177; სიმართლე მიმიძღვის ან მაქვს ე. ი. უფლება მაქვს, ხელი შემივა, имѣю право; **სიმართლიანი**, ზედ. სიმართლის მქონებელი, справедливый.
**სიმარტივე**, სიწრფელე, სიწრფოება; უზაკველობა; ალალ-მართლობა, правота; простота.
**სიმარტოვე**, ს. მარტოობა, თავის წინ გება, одиночество, ვისრ. 26; ქილ. 199; 203.
**სიმარღე**, ს. косость.
**სიმარცხე**, ს. მარცხი, უბედობა неудача.
**სიმარცხენე**, ს. წარუმართებლობა საქმისა; დამარცხება; неудача, пораженіе, ვეფხ. 610.
**სიმარჯვე**, ს. სისწრაფე, გერგილი; მოხერხება; проворство, ловкость; удобство; იერემ. 4—5, 18; მარგ. 2—156; 1 ქართლ. 140, 284; დარეჯ. 2—140, **სიმარჯვეობა**, ს. მომარჯვებულება, მოხერხებულება, удобство.
**სიმაური**, გურულად მამამთილი, свекорь, ბაქრ. 163.
**სიმაღლე**, ს. მაღლობა,, საზომი მაღლისა; და უმაღლესობა, ტიტლო მეფეთა ან მთავართა; вышина, высота; возвышенность; гордость; высочество; დარეჯ. 146; -ხელმწიფისა величіе Государя, რუსუდ. 933.
**სიმაშვრალე**, ს. დაღალულობა, მოქანცულობა, მოწყვეტა, усталость, რუსუდ. 355.
**სიმაძღრე**, ს. მაძღრობა, сытость, ისაი. 1—14; იერემ. 14—22; ქილ. 511.
**სიმახვე**, **სიმახვილე**, ს. სიმკვეთრე, острота, острость, სიმკვეთრე გონებისა, острота ума, 2 ქართლ. 307.
**სიმგრგვლი**, ნ. სიმრგვლე; 1 ქართლ, 337.
**სიმგულოვანე**, ს. გულოვნობა, ვაჟკაცობა, храбрость, ვეფხ. 464.
**სიმდაბლე**, ს. სიდაბლე, დაბლობა; თავ-მდაბლობა, გულით აღუზვაველობა; низость, невысокость, низменность; смиренность, покорность, простодушіе, простота, ფსალ. 9—13; 24—18; ლუკ. 1—48; 1 ქართლ. 45, 253; სიმდაბლით მოკითხვა, нижайшій поклонъ.
**სიმდარე**, ს. უკანასკნელის ღირსებისა, худшей доброты.
**სიმდედრე**, ს. მდედრობა, მდედრული ქცევა, женственность.
**სიმდიდრე**, ს. მდიდრობა, богатство.
**სიმდოვრე**, ს. ნელი მომდინარეობა წყლისა; სიწყნარე, დაწყნარებულება, тихое теченіе рѣки; тишина, спокойствіе на морѣ; -ჭკუისა, ქილ. 104; спокойствіе ума.
**სიმედგრე**, ს. წარმდებობა, მცონარება, лѣность, безалаберность.
**სიმეტნე**, ს. დართვა, დართულობა, дополненіе, კატილ. 100; § 227.
**სიმვოლო** (ბერძნ.), ს. მრწამსი, символъ вѣры.
**სამთელე**, ს. მთელობა, კარგათ ყოფნა; цѣлость, невредимость; здоровье; რუსუდ. 731.
**სიმთვრალე**, ს. მთვრალობა, пьянство.
**სიმთქნარე**, ს. მთაქნარება, зѣвота, ერისთ. 7.
**სიმი**, ს. ძალი საკრავისა მეტალთაგან; струна металическая, ერისთ. 18.
**სიმიათა-მწერალი** (ბერძნ.), ს. ღირს სახსოვართა საქმეთა აღმწერი, писатель достопримѣчательностей.
**სიმინდი** (არაბ.), ს. მცენ. кукуруза.
**სიმკაცრე**, ს. სიფრთხილე; სიმქისე, ზავთი; სიფიცხე; осторожность; строгость; ან გამოძიება საქმეთა, изслѣдованіе дѣла, დან. 7—16, 19.
**სიმკდოვნე**, ს. მკდოვანება ან ფრიადი სიგლახაკე, смертность; нищета, ტიმ. 12.
**სიმკვეთრე**, ს. მკვეთრობა, მჭრელობა; სიფთხილე, острота; осторожность;
**სიმკვრივე**, ს. სიმტკიცე, твердость, масивность.
**სიმკვირცხლე**, ს. სიცქვიტე, სისწრაფე, проворство.
**სიმლაშე**, ს. მლაშეობა, თვისება მლაშისა, солоность, -სისხლისა, испорченность крови, ქილ. 231.
**სიმმკაცრე**, ნ. სიმკაცრე.
**სიმპალე**, ს. დაპლობა, гнилость, пагноеніе; სიბრ. 57.
**სიმოკლე**, ს. მოკლეობა, короткость.
**სიმჟავე**, ს. თვისება მჟავისა, кислота.
**სიმრავლე**, ს. უთვალავი რაოდენობა, множество, -ერთა, множество народа, сборище, 1 ქართლ. 58.
**სიმრგვლე**, ს. თვისებ მრგვალისა, ან ფარგლით მოვლებული რგვალი წრე; круглость, круглота; окружность, кругъ; 1 ქართლ. 337; -ცისა, сводъ небесный; экваторъ; რუსუდ. 774; სიმრგვლე სამზღვრისა, окружность границъ, ლოღ. 68.

**სიმრთელე**, ნ. სიმთელე.
**სიმრუდე**, ს. მრუდობა, кривизна, ვისრ. 7.
**სიმსივნე**, ს. დაჯირჯვებულება, აშუპებულება კანისა, опухоль.
**სიმსუბუქე**, ს. მსუბუქობა, легкость.
**სიმსუქნე**, ს. გასუქებულება, тучность, жирность.
**სიმსწრაფლე**, ს. სიცქვიტე, სიმალე, скорость.
**სიმსხო**, ს. სიზრქე, სისქე, толстота, толщина.
**სიმტიერე**, ს. მტიერობა, სიქაჩლე, плѣшивость, плѣшъ, ლევიტ. 13—40, ისაი. 3—24; იერემ. 47—5.
**სიმტკიცე**, ს. ძალი, ძლიერება; მტკიცეობა, სიმაგრე; შეურყეველობა; სიმკვრივე; შენივთებულობა, შემტკიცებულობა; сила, могущество; крѣпость, твердыня; твердость; плотность; 1 ქართლ. 182; 182; ფსალ. 61—11; 70—3; 89—10; 138—15; ვეფხ. 1143; -მკლავისა, крѣпость мышцъ, დარეჯ. 2—145; მან მოსცეს ძალი და სიმტკიცე ერსა თვისსა, онъ даетъ силу и крѣпость народу своему, ფსალ. 17—34; -პირობისა, твердость въ данномъ словѣ; -რჯულისა, твердость, непоколебимость въ вѣрѣ; ვეფხ. 1164; **სიმტკიცეობა**, იგივე სიმტკიცე.
**სიმტკნარე**, ს. მაგალ. საჭმლისა ან წყლის უმარილობა, прѣсность.
**სიმტუტე**, ს. მომატებული სიმლაშე, соленость.
**სიმტყუარე**, **სიმტყუვნე**, ს. ტყუვილი, ложь, обманъ; რუსუდ. 669; ქილ. 163, 294, 558.
**სიმურტლე**, ს. მურტლობა, поганство, нечистота.
**სიმუხანათე**, ს. მუხანათობა, измѣна.
**სიმუხთლე**, ს. მუხთლობა, ღალატი, გაცემა, დაუნდობელობა, измѣна; хитрость; ვეფხ. 452.
**სიმქისე**, ს. სიმკაცრე, ზავთი, строгость, 1 ქართლ. 336; დამშხალულობა; უგლიმობა, გაქსუვებულება; рыхлость; грубость; საკუთრად, ხორკლიერება, шероховатость; საბ. ლ. [ლოლ. 56.
**სიმქნარე**, ს. ჩქერა მდინარისა, біеніе ключа,
**სიმღერა**, ს. შექცევა ნარდის თამაშობითა; 1 კორ. 10—7; მხოლიური გალობა; игра въ норды; пѣсня.
**სიმღვიძარე**, ს. მღვიძარება, არ ძილობა, бодрство- [ваніе.
**სიმღვრივე**, ს. მღვრიობა, мутность.
**სიმღიერე**, ს. სიმტიერე ან ქეცი, плѣшь, плѣшивость; ლევიტ. 21—22.
**სიმყაფრე მთისა**, ს. ღირღოვანება მთისა, крутизна горы, 1 ქართლ. 405.
**სიმყვირტლე**, ს. სიმძალე, прогорьклость.
**სიმყიფე**, ს. ღირღოვანება, უვალობა მთისა, крутизна горы, გორგ. 173.
**სიმყრალე**, ს. ცუდი სუნი, მყრალობა, საზიზღარი, смрадъ, вонь; мерзость; გორგ. 173.
**სიმშვენე**, **-ნიერე**, ს. მშვენიერობა, краса, красота, დარეჯ. 57.
**სიმშვიდე**, ს. სიწყნარე, აუჩქარებლობა, სიმდაბლე, кротость, смиреніе; скромность; ფსალ. 131, 1.
**სიმშრალე**, ს. მშრალობა, сухота.
**სიმჩატე**, ს. დამშხალულობა, სიალქატე, рыхлость.
**სიმჩქერვალე**, ს. სიმქნარე, ჩქერა მდინარისა, біеніе ключа, ღეორ. 26. [101—21.
**სიმცირე**, ს. მცირობა, სიკნინე, малость, ფსალ.
**სიმცრო**, ს. მცირობა, малость, კაშ. 259; **სიმცრობა**, იგივე სიმცრო.
**სიმცხინვარე**, ს. სიკაშკაშე, ნათლად მნთებარება, яркость огня; ქილ. 290.
**სიმძაფრე**, ს. სიცხარე, სასტიკობა, жестокость, свирѣпость; საქმ. 27—42; რიცხვ. 11—11; -ქარისა, свирѣпость вѣтра, -ცეცხლისა, жестокость огня.
**სიმძალე**, ს. прогорклость.
**სიმძილი**, ს. მწუხარება, печаль, ვისრ. 42.
**სიმძიმე**, ს. მძიმობა, მძიმე ავადობა, тяжкая болѣзнь, ანდრ. 73; ქართლ. 148; სიმწუხარე, მწუხარება, печаль, ვისრ. 42.
**სიმძიმე**, ს. თვისება მძიმისა; тяжесть; тягость; მარტ. 68; მატ. 20—12; -სხეულთა, тяжесть тѣла, -ჰაერისა, тяжесть воздуха.
**სიმძიმილი**, ს. სამძიმარი, მწუხარება, печаль, грусть, ვეფხ. 556, 1453, 789; ვისრ. 15; რუსუდ. 977.
**სიმძლავრე**, ს. მძლავრობა, მტანჯველობა, მწვალებლობა, тиранство, რუსუდ. 26, 27, 216, 262.
**სიმძულვარე**, ს. მძულვარება, ненависть, отвращеніе, ანდრ. 61; საშ. სომხ. 159.
**სიმწარე**, ს. თვისება მწარისა, მწარე გემო; მწუხარება; горечь, горькость; горесть, печаль; ფსალ. 9—27; ვეფხ. 99; 2 სჯ. 29—18; ვისრ. 33, 62; რუსუდ. 977.
**სიმწვავე**, ს. დამწველობა, ან საშინელი ტკივილი; жгучесть; жестокая, нестерпимая боль; შვილის სიმწვავით ავათ იყო, горесть объ сынѣ ввергла его въ болѣзнь, გორგ. 175.
**სიმწვანე**, ს. მწვანე ფერი, зеленость.
**სიმწვისე**, ს. ბრგეობა, ტანადობა, статность, дородность; საბ. ლ. 1 მეფეთ. 16—7; დაბექდილს დაბადებაში ჰსწერია: ახაკის სიდიდე.
**სიმწითურე**, ს. სიწითლე, краснота.
**სიმწიფე**, ს. მოსულობა, ხილის მწიფობა, спѣлость.
**სიმწუხარე**, ს. მწუხარება, печаль, грусть.
**სიმწყაზარე**, ს. სიმშვენიერე, красота.
**სიმჭევრე**, ს. მკაფიად გამოღება სიტყვისა; მჭევრობა, მშვენიერი ლაპარაკი; выразательность; краснорѣчіе; ლოლ. 19.
**სიმჭიდრაობა**, **-დროობა**, ს. მჭიდროება, тѣснота, ქილ. 93; 409.
**სიმჭიდრე**, **-რო**, **-როვე**, ს. მჭიდროობა, სივიწროვე, тѣснота.
**სიმჭირხნე**, ს. სიმკვრივე, მკვრივობა, плотность, მარტ. 2—99.
**სიმჭკნარე**, ს. დამჭკნარობა, завялость.
**სიმჭლე**, ს. მჭლეობა, გამხდარობა, сухощавость.
**სიმხდალე**, **სიმხთალე**, ს. მხდალობა, робость.
**სიმხიარულე**, ს. მხიარულობა, веселость.
**სიმხნე**, ს. მხნეობა, храбрость, мужество.
**სიმხნეობა**, ს. бодрость.
**სიმხურვალე**, ს. სიცხე; горячесть, горячность; жаръ; -მზისა, солнечный жаръ, -წამლისა, горячительность лекарства, т. е. свойство разгорячающее; მარტ. 2—190; კატ. 92.

**სინა** (თათრ.), ს. თეთრი რვალი, მაფრახი, жесть, бронза, სინის ჯამი, бронзовая чаша; ქიმ. 275, ნ. სინი.

**სინაზე**, ს. სინარნარე, ნაზობა, სიტურფე, нѣжность, -ხმისა, нѣжность голоса, ვეფხ. 1542.

**სინათლე**, ს. ნათელი, შუქი; თვალის ჩინი; свѣтъ; свѣтлость, ясность; зрѣніе, глазъ; ჩემო თვალის სინათლე, свѣтъ очей моихъ, **სინათლიანი**, ზედ. ნათელი, свѣтлый.

**სინაკლე**, ს. ნაკლულევანება, ზადი, недостатокъ.

**სინამ**, ზს. სანამ, до тѣхъ поръ пока.

**სინამაქი** (თათრ.), ს. александрійскій листъ.

**სინამდვილე**, ს. ნამდვილობა, подлинность.

**სინამდის**, **-სის**, ზზ. სანამდის, до тѣхъ поръ пока, დარეჯ. 2—125.

**სინანული**, ს. ნანობა, ცოდვისა ან ავის საქმისათვის წუხილი, покаяніе; раскаяніе; **სინანულიანი**, ზედ. მონანებული, раскаявшійся, ვისრ. 133.

**სინარნარე**, ს. სათუობა, ნაზობა, нѣжность.

**სინატიფე**, ს. მოხდენილობა, თვალადობა, красота, ვეფხ. 498.

**სინაყოფიერე**, ს. ნაყოფიერება, плодовитость.

**სინგური** (თათრ.), ს. ვეცხლის წყალი და გოგირდი ცეცხლით შეზავებული და გაწითლებული, იხმარება სამხატვრო წამლად, киноварь, ქიმ. 45.

**სინდიკი**, ს. ვერცხლის წყალი, ртуть, ბუნ. ლ.

**სინდიკოსი** (ბერძნ.), ს. ვექილი, მაგიერი, მოხარჩლე სასამართლოში, адвокатъ, повѣренный.

**სინდილი**, ს. მცირე ავადობა, легкая болѣзнь, хворость; **სინდილიანი**, ზედ. ზერექვერე ავადმოფი, хворый; **სინდილიანობა** (ვჰსინდილიანობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰხიზმუზიანობ, ვავადობ, хворать.

**სინდიყი**, ნ. **სინდიკი**.

**სინდონი**, ს. თეჯირი, ширмы.

**სინდური** (თათრ.), ს. сандаракъ, ქიმ. 86.

**სინედლე**, ს. ნედლობა, сырость, влажность; свѣжесть.

**სინელე**, მაგალ. მწუხარებისა, умѣренность печали, წმიდათა ცხოვრ. 161.

**სინეშტე**, ს. ნაშთი, დანარჩენი, остатокъ, იოილ. 2—20; ვისრ. 188.

**სინი** (თათრ.), ს. სინა, ლანგარი, подносъ, სინი ზარბაზნისა, форма для выдѣлыванія очковыхъ стеколъ, ქიმ. 215, ღრმა სინი, блюдо жестяное, სინის ქვა, ე. ი. ქვა სისხლის შემწყვეტი, камень уничтожающій кровотеченіе; ლათ. lapis sangvinalis; ბუნ. ლ.

**სინიბი**, ს. ცხენი ფეხმაგარი და გამძლე, крѣпкая на ноги лошадь, битюкъ, ზაქარ. 6—3.

**სინისქვა**, ს. ляписъ.

**სინკლიტი** (ბერძნ.), ს. მაღალი სამსჯავრო, სენატი, сенатъ.

**სინკლიტიკოსი**, ს. წევრი მაღლისა სამსჯავროისა, სენატორი, сенаторъ.

**სინოდი** (ბერძნ.), ს. სასულიერო უმაღლესი სამსჯავრო, синодъ.

**სინონიმია** (ბერძნ.), ს. თანა-მოსახელე; სიტყვები ერთისა და იგივე მნიშვნელობისა; синонимъ.

**სინორი** (ბერძნ.), ს. მიჯნა, სამზღვარი, рубежъ, межа, граница, გუჯ. 33.

**სინოტიე**, ს. ნოტიო, сырость, влажность.

**სინოყიერე**, ს. ნოყიერობა მიწისა, тучность, плодовитость земли, -სხეულისა, сокъ.

**სინოხი**, ს. ხუნდი ხელისა ან ფეხისა, სახივი, колодка надѣваемая на шею или на ногу преступнику; იერემ. 29—26.

**სინსილა**, ს. ახალი გამოჩეკილი მართვე მფრინველთა ან მძრომთა, птенецъ; детенышъ, -გველისა, детенышъ змѣиный.

**სინსილი**, ს. დორბლი, ლოშქრი, пѣна, слюна, დედა ენა. 126, 60, -მოსდის, текутъ слюны.

**სინტაქსი** (ბერძნ.), ს. ლექსთ თხზულება, синтаксисъ.

**სინჯაფი** (თათრ.), ს. სიბირული თრითინა, бѣлка.

**სინჯება** (ვა), ზ. მ. დავანახვებ, ვაჩვენებ; ვაშინჯებ, показывать.

**სინჯვა**, სს. разсматриваніе; разбираніе, изслѣдованіе; (ვსინჯავ, -ჯე), ზ. მ. განვიხილავ, გავსჩხრეკ, გავშინჯავ, разсматривать, разглядывать; разбирать; изслѣдовать; მსინჯავ, ты разсматриваешь меня, (ვისინჯები, -ჯე), ზ. ვ. განვიხილები, разсматриваться, быть разбираему.

**სინჯი** (სპარს.), ს. წუნი, ნაკლებობა, порокъ, недостатокъ, რუსუდ. 389, 447; სამ. სომხ. 335.

**სიო**, ს. მცირე ნიავი ნაწვიმარზედ ან მდინარის პირს, ნოტიო; прохлада, свѣжесть; сырость; სიო არ ეცეს, чтобы сырой воздухъ не хватилъ, ქიმ. 115.

**სიობლე**, ს. ობლობა, сиротство.

**სიონჯა**, ს. მცენ. ჩორაქოთი, чернуха, мацокъ, гунба, ნ ჩ. ლ. бобовина, мышки, ერის. ლ.

**სიორძილე**, ს. მცენარება, растительность.

**სიოჩნე ცხენისა**, заминка у лошади.

**სიპატარავე**, ს. პატარაობა, малость.

**სიპატიოსნე**, ს. პატიოსნება, честность.

**სიპი**, **სიპი ქვა** (სომხ.), ს. რგვალი, და პატარა მაგარი ქვა, булыжникъ, **სიპიანი**, ზედ. булыжный, ს. ნ. ზუმილი; სიპილწე, ნ. სიბილწე.

**სიპინი** (სპარს.), ს. каракатица (моллюксъ), слизь морской.

**სიპოხე**, ს. სიმსუქნე, тукъ, тучность, жирность, დაბად. 27—27; ისაი. 17—7; რომ. 11—19; ფსალ. 35—8; 62—5; 64—11; 80—16.

**სიპრტყე**, ნ. სიბრტყე.

**სიჟანგე**, ს. ржавость.

**სიჟანტე**, ს. сырость, влажность.

**სირა**, ს. სამის თითის სიფართედ წნული სებინი, რომელიც არშიად გარშემოეკვრება სფირილთა და მისთანათა, кромка у корзинки, и т. п.

**სირა** (არაბ.), ს. მწკრივი, სიმწკრივე, სწორედ გაწეული რიგი. ვეფხ. 878, შავთ. 26; კავშ. 121; შთამოსირვა, შთამომავლობა; рядъ, шеренга; родъ, потомство; ქილ. 7, ან წესი, რიგი, порядокъ; კავშ. 60; სირად და მრგვლად: рядомъ и кругомъ; въ шеренгу и вокругъ, სულთა სირათა, ე. ი. სულთა დამწკრივებულთა, душъ разставленныхъ по порядку, ვეფხ. 878.

**სირ-აქლემი**, ს. მფრინვ. страусъ, ისაი. 34—14; 2 ხრ. 14—15.

**სირაჯა**, ნ. კატუჯარი.

**სირაჯი** (სპარს.), ს. ღვინის გამსყიდველი, виноторговецъ, **სირაჯობა**, ს. ღვინის გასყიდვა, виноторговля, **სირაჯხანა**, ს. დუქანი სადაც სასმელები იყიდება, винный погребъ, кабакъ.

**სირაჩოჩა**, ს. მფრინველია, названіе птицы.

**სირბილე**, ს. რბილობა, სილბო, мягкость.

**სირბილი**, სს. რბოლა, რბენა, бѣгъ, бѣганіе.

**სირეგვნე, -გუნე**, ს. რეგვნობა, სულელობა, глупость, ვისრ. 20, 75; ვეფხ. 759.

**სირვა**, ს. სქელი ერბო კვერცხი, густая яичница.

**სირ-ვაშლა**, ს. მცენ. ჩიტის ვაშლა, ქვაცუცხალა, ყვავის-ცუცხალა, შელის-ყურძენა; раст. mespilus pyracantha; ბუნ. ლ.; жимолость, ნ. ჩ. ლ.; чашковое дерево, ერისთ. ლ.

**სირი**, ს. ჩიტი, воробей, მათ. 10—29; ლუკ. 12—6; ვეფხ. 317; იერემ. 8—7; ბუნ. ლ; სხვა ადგილებში სამღვთო წერილებისა: სირაქლემი, страусъ; ლევიტ. 16—11; ისაი. 43—20; გოდებ. 4—3.

**სირისკუდი**, ნ. სერი, სერის-კუდი.

**სირინი, სირინოზი** (ბერძნ.), ს. კაცთევზი მგზავრული, сиринъ, баснословная рыба; ისაი. 13—20; 43—20; იერემ. 50—39; ვეფხ. 338; კაცია 60.

**სირინოზი**, ს. მფრინ?

**სირიში** (თათრ.), ს. ვიწრო და წვრილი ჩაფარიში ოქრომკედისა, галунъ, позументъ.

**სირკაჭაჭი**, ს. მფრინ. птица: lanius, ერის. ლ.

**სირმა** (სპარს.), ს. ოქროს თმა, ოქრომკედი; სირმა-ოქრო, ვეცხლი, ე. ი. ურიოში ოქრო, ვეცხლი; золотошвейная нитка; чистое золото, серебро.

**სირმა ვაშლი**, ს. ვაშლია ერთგვარი, родъ яблоковъ, ერის. ლ.

**სირსვილი**, ს. კირკაჟი, მოხარშული მარცვალი სამარხოთ უწვნოდ, бобы, крупа разсыпчато сваренная, ქიმ. 256. [608.

**სირჩა** (თათრ.), ს. რუმკა, კვანჩხი, рюмка, ქილ.

**სირსველი**, ს. სენი ხორცთ-მჭამელი; სრსვილი, гангрена, ракъ; ან პარტახტი, ნასიცხის მუწუკი, лишай, რუსუდ. ქ. ლ.; ივანე ბატ. ლ.

**სირცხვილეული**, ზედ. კდემული, пристыженный, ქილ. 197, 471; ისაი. 29—22; 1 ქართლ. 312; სირცხვილეულთა საფარველი, штаны, 2 ქართლ. 296.

**სირცხვილი**, ს. კდემულობა, რცხვენა, стыдъ, срамъ; სირცხვილია, стыдно, სირცხვილი არა აქვს, не имѣетъ стыда, **სირცხვილიანი**, ზედ. სირცხვილის მქონებელი, стыдливый; ვეფხ. 821; **სირცხვილობა, სირცხვობა**, სს. стыдъ, страмота, (ვესირცხვები, -ვე), ზ. თვ. ვერცხვინები, ვკდიმები, стыдиться, (მესირცხვება, -ვა), ზ. მიჩ. მერცხვინება, მეკდიმება, стыдно мнѣ, (ვჴსირცხვილობ, ვჴსირცხვლობ), ზ. უ. стыдиться.

**სისავსე**, ს. სავსება, полнота, ეზეკ. 16—49; ვისრ. 137, 151, 194; -პირის სახისა, полнота лица.

**სისანი**, ს. ფრიად მცირე სირი, воробышекъ, ნ. ჩ. ლ.

**სისასტიკე**, ს. სასტიკობა, жесткость.

**სისაღე**, ს. სიმთელე, здоровье, крѣпость.

**სისაწყლე**, ს. საწყლობა, бѣдность, нищета, ანდრ. 35; ქილ. 452.

**სისველე**, ს. სველობა, мокрота.

**სისვი**, ზედ თეთრშავად არეული ბალანი, сѣрый о шкурѣ или мѣхѣ, -ცხენი, сѣрая лошадь, ალექ. 166.

**სისიკონი**, ს. ფანჩატური, сѣнь, шатеръ, наметъ, ნ. ტალავარი ნ. ჩ. ლ.

**სისინი** (სისინებს), ზ. სივილი, ხმიანობა გველთა და ბატთა; шипѣніе; шипѣть.

**სისირი**, ს. ცერცვი, горохъ, ლათინ. cicer; სამზ. 96, მუხუდო მოხარშული მთლად ამოლებული და მჭახარი ხახვითურთ.

**სისოველე**, ნ. სისველე.

**სისპეტაკე**, ს. სითეთრე, бѣлизна, ლევიტ. 13—13.

**სისრა**, ს. სროლა ისრისა; განგმირა, განწონა ისრით, бросать, или поражать стрѣлою; 1 ქართლ. 69.

**სისრულე**, ს. სრულობა, полнота, совершенство; ებრ. 6—1; ვისრ. 7; 1 ქართლ. 418.

**სისტემა** (ბერძნ.), ს წესი, განკარგულება, დაწყობილება, შედგმულობა, система; ლოღ. § 204; მარგ. 1—34; 2—112; წათ ცხოვრ. 353, **სისტემატიკური**, ზედ. წესიერებით, систематическій, ლოღ. 14.

**სისუბუქე**, ს. სუბუქობა, легкость, მარგ. 1—124.

**სისულელე**, ს. სულელობა, глупость, ჩონგ. 20.

**სისუსტე**, ს. სუსტობა, слабость.

**სისუფთავე**, ს. სუფთაობა, წმინდობა, чистота, მარგ. 1—123; ქილ. 648.

**სისქე, სიზრქე**, ს. სიგანე ან სიგრძე. толщина, толстота, густота; 2 ქართლ. 147.

**სისწორ**, ნ. სისწორე.

**სისწორე**, ს. სწორობა, არ მრუდობა, სიმართლე; თანასწორობა, პატიოსნება, პირიანობა, прямота; равенство; правильность; вѣрность, честность; ქილ. 59, 470; **სისწორ, -რით**, ზზ. по прямому направленію, прямо; ქილ. 56; დასტ. 45.

**სისწრაფე**, ს. სიჩქარე, скорость; поспѣшность; რუსუდ. 195. 428.

**სისხა, სისხამი**, ს. შემწველი სიცივე, жестокій морозъ.

**სისხა**, ს. სისხლზედ ყვანა, кровяной поносъ, ბუნ. ლ.

**სისხი**, ს. ხუსტური, სიანჩხლე, капризъ, злоба; **სისხიანი**, ზედ. ხუსტურიანი, უხიაკი, капризный, სისხის ბალახი, მცენ. завязный корень.

**სისხლი**, ს. ცხოველთა სხეულთა შინა ნოტიო მხურვალის თვისებისა, ფერით წითელი, რომელიც გულიდამ განეფინების ძარღვთა შორის, და მისცემს ყოველსა ასოთა ცხოველთასა სითბოს; ფსალმ. 49—13; 78—3, 11; ბრალი კაცის კლვისა; მათ. 27—4; ლუკ. 11—50; საქმ. 18—6; кровь; убійство; სისხლის გამოშვება, пустить кровь; სისხლის ძიება, месть за кровь, за убійство, სისხლის მჭმელი, кровожадный, ქილ. 182; სისხლის ნაკადი, потокъ крови, სისხლის ჭარბობა, полнокровіе, მლაშე სისხლი, испорченная кровь, ჩემი სისხლი ჩემს ქედსა, самъ буду повиненъ въ своей крови, ვეფხ. 855; **სისხლოვანი, სისხლიანი**, ზედ. სისხლით შესვრილი, окровавленный, кровяной, кровавый, ვისრ. 152,

**სჳრა** (ვჰსჳრი, ვსვრი, ვსვარე), ზ. მ. გავსვრი, გავსთხუნავ, ვაჩირქიანებ, марать, пачкать; სახელს გავუტეხ, გავაბიაბრუებ, безчестить, безславить; ვისრ. 53; (ვისვრები, -სვარე), ზ. ვ. გავითუთხნები, мараться, სახელს მისვრის, мараетъ мое имя.

**სჳრა** (ვისვრი, ვისროლე), ზ. მ. გავსტყორცნი, метать, бросать, ნ. სროლა.

**სურავანდი**, ს. სენი, საცკივარი თავს-პირისა, скорбутъ, цинга, цинготa; ნ. ჩ. ლ. флюсъ, პ. ფ. ლ; ბუნ. ლ.; **-ბალახი**, цинготная трава.

**სურათი** (არაბ.), ს. სახე, გამოხატულობა რისამე, картина.

**სურაია**, ს. მოაჯარი, ლანძვი, балюстрада, перилы, ნ. ჩ. ლ.

**სურდო**, ს. სენი ცხვირის ნესტოთაგან ნაზლის მადენი ან შემკჴრელი, насморкъ, ქილ. 153; სურდო ხველა, насморкъ и кашель.

**სურვა**, ს. მცენ?

**სურვა**, **სურვილი**, ს. წადილი, ნდობა; ცრფიალი, სიყვარული; желаніе; любовь; любопытство; ვეფხ. 2, 102; (ვისურვი, ვჰსური, -როდი), ზ. უ. ვიწად, ვინდომებ, желать, შავთ. 1; თმობა სურვილისა, терпѣть любовь, 1 ქართლ. 286; (მსურს, მსურდა ან მსუროდა), ზ. მიჩ. მწადს, მინდა, желательно мнѣ; (ვესურვი, -ვები, -ვე), ზ. თვ. ვეწადინები, желать, კავშ. 201; (ვჰსურვარ, -როდი), ზ. უ. онъ желаетъ меня.

**სურვება** (ვასურვებ, -ვე), ზ. მ. მოვანდომებ, заставить желать, ანდრ. 136 შავთ. 77, (ვისურვებ, ვე), ზ უ. მოვიწადინებ, пожелать.

**სურვიელი**, ზედ, მოსურნე, მოწადინე, желающій; любопытный; **სურვიელობა**, ს. წადილი, желаніе, ფილიპ. 2—27.

**სურთი გავლესია**, ცომ. 146?

**სურიელი**, ნახე სულიერი.

**სურიკი**, ნ. სურინჯი.

**სურინჯანი** (სპარს.), ს. ბალახის ძირი, клубень, корень шишковатаго ириса, პ. ფ. ლ; ბუნ. ლ.

**სურინჯი** (სპარს.), ს. სურიკი, წითელი წამალი სამხატურო, сурикъ, პ. ფ. ლ; ქიმ. 217, 218, 219; ყვითელი სურინჯი, колчеданъ.

**სურინჯა**, ს. მცენ. тимонъ черный, ერის. ლ.

**სურმა** (სპარს.), ს. ანთიმონია, საგრემელი, სოლავი, сурьма, პ. ფ. ლ; ბუნ. ლ; **სურმვა** (ვსურმავ, ვისურმავ, -მე), ზ. მ. სურმით გავიშავებ წამწამთა, сурьмить.

**სურნელი, -ლება**, ნ. სუნნელი, სუნელება.

**სურნელი**, ს. სანელებელი, приправа, снадобье.

**სურო**, ს. მცენ. плющъ, ბუნ. ლ.

**სურსათი**, ს. მხედრობის სულალი ან საგზალი, провіантъ.

**სუსამბარი**, ს. მცენ. სოსანი ვარდი, желтяница, раст. ნ. ჩ. ლ.; гулявникъ, -წყლისა, მცენ. იტალ. srescione, პ. ფ. ლ.

**სუსანი**, ნ. სოსანი; სუზანი (სპარს.), ს. ტანთ-საცმელი, одежда, 2 ქართლ. 325; ზიანკ. ლ.

**სუსტება** (ვა), ზ. მ. მოვაუძლურებ, მოვაღუნებ, ослаблять, (ვჰსუსტდები, -დი), ზ. ვდ. მოვუძლურდები, ослабѣть, ხმა მოუსუსტდა, у него ослабѣлъ голосъ.

**სუსტი** (სპარს.), ს. ღუნი, უძალო, ულონო, უსუსური, слабый, -გონებისა ან ჭკუისა, слабоумный, სუსტად არის, онъ нездоровъ, ვეფხ. 494; **სუსტობა**, ს. სისუსტი, слабость; (ვჰსუსტობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვუძლურებ, быть слабу, ერისთ. 22.

**სუსუნატი**, ს. მილიდამ ჩირქის დენა, перелой.

**სუსხვა** (ვსუსხავ, -სხე), ზ. უ. ვსწვავ (სიცივე, ჭინჭარი), жжетъ морозъ, крапива.

**სუსხი**, ს. სიცივისაგან ან ჭინჭრისა წვა; жогъ мороза, крапивы, **სუსხიანი** ქარი, пронзительный вѣтеръ.

**სუსხუნი**, ს. ნ. სრიალი.

**სუსხური**, ს. დიდი იხვი, большая утка.

**სუტი**, ზედ. ტყუილი, ложный.

**სუფევა**, ს. მაღალი მეფობა; ყოფნა მშვიდობით; царствованіе; пребываніе въ вожделенномъ здоровіи; блаженство; მოვედინ სუფევა შენი და იყავნ ნება შენი, да будетъ царство твое и да будетъ воля твоя, მატ. 4—8; ლუკ. 23—42; 1—33; ვეფხ. 802; (ვჰსუფევ, სრ. არ აქვს), ზ. უ. ვჰმეფობ; კარგათ ვიმყოფები, ვარ მშვიდობით; царствовать; пребывать въ счастіи; блаженствовать; ფსალ. 98—1; 92—1; 96—1; 1 ქართლ. 310; ცომ. 12.

**სუფთა**, ს. ქაფჩა კედლის სალესავი, терка (у штукат.).

**სუფთა** (სპარს.), ზედ. თეთრი; წმინდა; бѣлый; чистый; **სუფთავება** (ვა), ზ. მ. ვჰსწმენდ, чистить.

**სუფირული ოქრო**, ს. დაუწმენდელი ოქრო, неочищенное золото; ისაი. 13—12.

**სუფრა** (სპარს.), ს. ტაბლაზედ გასაშლელი ტილო, ან სამოსელი, скатерть; სუფრის გაშლა, накрыть столъ, სუფრის აღება, убрать, снять со стола, отобѣдать; სუფრის იარაღი, столовый приборъ; დავრ. 143; **სუფრაქეში**, ს. სუფრის გამშლელი; кто накрываетъ на столъ, **სუფრაჯი**, ს. სუფრის ზედა მხედველი, стольникъ, смотритель за царскимъ столомъ; დასტ. 3; 93; **სუფრაჯობა**, ს. მეტაბლეობა, მატაკარანობა, званіе стольничье; (ვჰსუფრაჯობ, სრ. არა აქვს; ვისუფრაჯებ, -ჯე), ზ. უ. აღვასრულებ სუფრაჯობასა, მეტაბლეობას, исполнять должность стольника, ალექს. 36.

**სუქანი**, ნ. მსუქანი.

**სუქება** (ვა), ზ. მ. გამოვჰკვებ სასუქად ბატს, ქათამს; განვაპოხებ, მოვაყრი მიწას სასუქს, откармливать; утучнять; удобрять землю; (ვსუქდები, -დი), ზ. ვდ. ხორცს შევისხამ, გავსქელდები, жирѣть, тучнѣть; толстѣть, **სუქობა** (ვჰსუქობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. жирѣть, полнѣть.

**სუქვა** (ვჰსუქ, ვჰსუქვარ, ვჰსუქდი), ზ. ვსქელდები, ხორცს შევისხამ, толстѣть, жирѣть.

**სუქი**, ზედ. მსუქანი, жирный.

**სუქური**, ს. შესაკეცი საჩრდილობელი, зонтикъ для тѣни, 1 ქართლ. 379; საბ. ლ.

**სუყველა**, ზზ. всѣ, სუყველა ფერი, все.

**სუჯი**, ს. ნახშირი, уголь, ბუნ. ლ.

**სუსტი** (სპარს.), ს. წონა, вѣсъ, დასტ. 39, 40.

**სჳლოგიზმო**, ნ. **სილოგიზმო**; **სჳნაქსარი**, ნ. **სვინაქსარი**.

**სჶარი**, ნ. ცაგანი, თალარი; საბ, ლ.

38*

**სფერა, სფერო** (ბერძნ.), ს. მრგვალი სხეული ვითარცა ბურთი, шаръ, მარგ. 1—9; 2 ქართ. 385; -ქვეყნისა, земной шаръ, შავთ. 74; **სფერო,** кругъ дѣйствія, ქილ. 574; **სფერებრი,** ზედ. მსგავს სფერისა, шарообразный.

**სფირიდი** (ბერძნ.), ს. ჭილობის ცომარა, кулекъ, სამღუთო წერილში: კალათა, кошница, корзина, მათ. 15—37; მარკ. 8—8, 20.

**სქდომა** (ვსქდები, -დი), ზ. ვდ. ვიხეთქები, ვიბძარვი; ვსცყვრები; трескать, щеляться; лопать, наѣдаться.

**სქელება** (ვა), ზ. მ. შევადედებ, სქლად გავხდი, გავამსხვილებ, сгущать, (ვსქელდები, -დი), ზ. ვდ. სქელი გავხდები; გავსთქვირდები, გავსქელდები, густѣть; толстѣть.

**სქელი,** ზედ. შედედებული ნოცვით; ზრქელი, მსხვილი, густой; толстый; -ნისლი, густой туманъ; სქელი მაუდი, толстое сукно, **სქელობა,** ს. სისქე, სიმსხვილე, густота; толстота.

**სქემა, სქიმა** (ბერძნ.), ს. ნაკვეთი, სახე; ტაბლიცა; схема, образъ, видъ; таблица; **სქიმა,** (ბერძნ.), სამოსელი მონაზონთა, схима; კურთხევა (ვუ), სქემისა, облекать въ схиму; **სქიმოსანი სქემოსანი,** ს. схимникъ, 2 ქართლ. 126.

**სქესი** (ბერძნ.), ს. მსგავსება, რაისა მიმართობა; ღრამმ. სქესი ზმნათა, რომელთა: საზღურებითი, ბძანებითი და სხ.; сходство, соотношеніе; наклоненіе глаголовъ; **სქესობა,** ს. წარმოება, происхожденіе, მროვ. 155.

**სქეფი,** ს. მსგავსება, თანა-სახე, образъ, подобіе; сходство, მარგ. 131 იამბიკო; კავშ. 8, წათა ცხოვრ. 393.

**სყიდვა,** ნახე ყიდვა.

**სყიდულობა,** ს. მოვაჭრება, покупка, ბერძნ. სამ. 382.

**სცენა** ფრანც. ს. თეატრში სათამაშო ადგილი, сцена, ანტონ. 2—3.

**სძალი,** ს. რძალი, ცოლი ძისა ან ძმისა; ან დაწინდული ქალი, ბარუქ. 2—27; იოან. 3—29; ლევიტ. 18—14; невѣстка; невѣста, обрученная, **სძლობა,** ს. რძლად ყოფნა, ან ჰასაკი სძლობისა, быть невѣсткою; возрастъ невѣсты; დავრ. 99; მარგ. 2—35, **სიძე-სძლობა,** ს. ნიშნობა საქორწილოდ, обрученіе; сватовство; ვეფხ. 532, 1186; სძლის-პირი, მდაბ. ძილის-პირი, ს. საგალობელნი მუხლნი რვა-ხმათანი, შეთხზულნი იოანე დამასკელისაგან, დართულნი თავად საცისკროთა ან სერობის გალობათა, რომელთაც ხმათა ზედა გარდაითქმიან სხვანი შემდგომნი მათნი ხციხნი, подобенъ, ирмосъ; სძლის-პირი, უნდა ძილის-პირი, сумерки, вечеръ.

**სძე,** ნ. რძე: რძიანი, ნ. რძიანი.

**სძლობა** (ვასძლობ), обручить, შავთ. 95.

**სჩი,** რუსულ. ხორცის წვენი კომბოსტოთი, щи.

**სწავება, სწავლება,** სს. вставленіе, обученіе; ვისრ. 21; (ვასწავებ, -ვლებ. -ვლე, უსრ. ვასწავებდი, ვასწავიდი); ზ. მ. ვჰმოძღვრი, დავარიგებ; учить, научать, наставлять; მასწავებ, ты научаешь меня, 1 ქართლ. 404; (ვისწავებ, -ვლებ, -ვე, ვლე), (ზ. მიჩ. ან ვისწავლები, -ვლე), ზ. ვ. გავისწავლები, სწავლული ვიქმნები, научаться, ვეფხ. 784; იოან. 6—45; ისაი. 2—4; მატ. 9—13; (ვესწავები, -ვე), ზ. თვ. ვემოძღვრები, ვემცნები, быть внушаему, наставляему, მესწავება, внушается мнѣ, საქმ. 416; **სწავლული, -ლებული, ნასწავლი,** მიმ. ученый, обученный, ვეფხ. 53; **სწავლება,** ს. სწავლა, ученіе, наука, ვისრ. 166; 1 ქართ. 103, **სწავლულობა,** ს. მეცნიერება, ученость, ლოღ. 7; ვეფხ. 896; დარიგება; მოძღვრება, наставленіе, იგავი 10—17; დასჯა, გარდახდევინება, наказаніе, იგავ. 1—1, 2, **სწავლობა** (ვჰსწავლობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვისწავებ, განვისწავლები, научаться, 1 ტიმოთ. 5—41; მასწავლოს ან მასწავოს წერილი, пусть научатъ меня грамотѣ, **სწავლა,** სზ. დარიგება, მოძღვრება; იგავი. 23—23; ეფეს. 6—4; წიგნი, ხელოვნებჲ სასწავლებელი; ученіе; наука; იგავი 1—2; **სწავლა** (ვასწავლი, ვასწავლე, შემოკლ. ვასწავე), ზ. მ. ვმოძღვრი, დავარიგებ, учить, научать, наставлять, დავსჯი, ლუკ. 23—6, 22; наказывать, მსწავლი, наставляешь меня, наказываешь меня, ფსალ. 1—6, (ვისწავლი, -ლე), ზ. მიჩ. განვისწავლები, научаться, მესწავება, მესწავლება, -ვა, -ვლა, ზ. მიჩ. ვემოძღვრება, ვემცნები, быть внушаему, наставляему, ვეფხ. 62; (ვსწავლი, -ლე), ზ. მ. დავსჯი, наказывать.

**სწავლულობა,** ს. ученость.

**სწვრივ,** ზზ. паралельно, вдоль.

**სწორამდინ,** ზზ. ერთის კვირის დღიდგან მეორე კვირის დღემდე; въ продолженіе одной недѣли; ровно недѣлю; გორგ. 45.

**სწორდღეობა,** ს. დღე ღამის გასწორება, равноденствіе.

**სწორე,** ზედ. უმრუდო, თანასწორი; მსგავსი; მართალი, უტყუვარი; ნამდვილი, прямой; ровный; справедливый; настоящій, истинный, точный; ვეფხ. 946; -გზა, прямая дорога, ქილ. 355; -სახე, прямая черта, -რიცხვი, равное число, სწორე კაცი, человѣкъ не хитрый, справедливый, სწორეა, прямо, равно; вѣрно; **სწორედ,** ზზ. უმრუდოდ, თანასწორად; მართლად, უსაცილოდ; прямо, ровно, равно; точно, справедливо; -დგომა, стоять прямо, **სწორება,** სს. გასწორება, გამართვა; სწორობა, поправка; равенство; 2 კორ. 6—15; (ვა), ზ. მ. სისწორეს მივხცემ, ვჰმართავ; თანასწორ ვჰყოფ, მოვაშანდაკებ; გავჰმართავ. გავასწორებ; прямить; ровнять; уравнивать; поправлять, исправлять; (ვისწორებ, -რე), ზ. მ. მოვიმართავ, გავისწორებ, поправлять на себѣ что; ერისთ. 2—260; (ვუსწორებ; -რე), ზ. მიჩ. გავუმართავ, исправить кому что, (გავუსწორდები), თავს არ ჩამოვუვარდ, გავუტოლდები, сравняться съ кѣмъ; რუსუდ. 257; მისწორდავს, онъ тягается со мною, онъ старается сравняться со мною; ვისრ. 37; (ვესწორები, -რე), ზ. თვ. თავს არ ჩამოვუვარდ, равняться съ кѣмъ, რუსუდ. 973; ქილ. 377; (ვისწორები, -რე), ზ. ვ. გავიმართები, исправляться, поправляться, **სწორებით,** равно, одинаково, რუის. კან. 6.

**სწორი,** ზედ. უმრუდო, თანასწორი, მართალი, უტყუ-

ვარი, ჭეშმარიტი, ნამდვილი; прямой, ровный; равный; справедливый, вѣрный, точный; **სწორ-ნი**, равные по годамъ, ვისრ. 159; სწორის სწორამდის, ровно черезъ недѣлю, черезъ годъ; ალ. 70; სიბრ. 147; სწორზედ, черезъ недѣлю; 2 ქართლ. 524; ერთი სწორი, ე. ი. ერთი კვირა, недѣля, ბაქრ. 190, სწორი ჰასაკითა, ე. ი. ერთის ხნისა, ტოლი ровестникъ, сверстникъ, გალატ. 1—13; სწორი სამართალი, справедливый судъ; კოლ. 4—1; სწორს, ზზ. ერთის კვირის უკან, черезъ недѣлю, დღეის სწორს, на будущей недѣли въ этотъ самый день; **სწორობა**, ს. სისწორე, თანასწორობა, გაერთება, ერთობა; прямота; равенство; რუსუდ. 644; (ვჰსწორობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვუღრი, равняться, **სწორ-უმთ-ვარი**, ზედ. უებრო, უამხანაგო, უტოლო; ვეფხ. განმ. თ; ჩახრ. 93, безподобный, несравненный, **სწორწონა, -ნება**, მაგალ. ჰაერისა, равновѣсіе воздуха.

**სწრაფა, სწრაფვა** (ვისწრაფი, -ფე), ზ. უ. ვეშურები, ვჰჩქარობ, торопиться, спѣшить; ვეფხ. 1277; ფსალ. 15—3; ვისრ. 17; **სწრაფა**, სზ. მოსწრაფეობა, გულს მოდგინება, რომ. 12—11; 2 კორ. 7—1, 3; 8—17; ან შიში, იერემ. 8—15; стараніе, усердіе; боязнь; **სწრაფად**, ზზ. მალიად, ჩქარად, поспѣшно, проворно; **სწრაფება** (ვასწრაფებ, -ფე), ზ. მ. ვაშურებ, ვაჩქარებ; торопить, ускорять; მასწრაფებ, ты торопишь меня, (ვისწრაფებ, -ფე; ვისწრაფი, -ფე; ვესწრაფები, ფე), ზ. მიხ. ან თვ. ვჰჩქარობ, ვეშურები, спѣшить, торопиться, ფსალ. 30—2; 69—1, ანდრ. 7; ჩონგ. 50; ქილ. 396; (მესწრაფების, -ფა), ზ. მიხ. მეშურების, მეჩქარების, я тороплюсь, мнѣ нужно къ спѣху, (მისწრაფებ, -ფე), предупреждаешь меня, რუსუდ. 218; მისწრაფის გული, сердце мое стремится, бьется, რუსუდ. 802; **სწრაფობა**, სს. торопливость, поспѣшность, (ვჰ), ზ. უ. ვჰჩქარობ, торопиться, спѣшить, დაბად. 10—15; რუსუდ. 368.

**სწრაფი**, ზედ. ჩქარი, აჩქარებული; მარდი, скорый, быстрый; проворный; სწრაფი სლვა, скорая походка.

**სწრება** (ვასწრებ, ვასწარ), ზ. მ. გავუსწრობ, უკან მოვიგდებ; წავუსწრობ, опередить, перегнать; 2 ქართლ. 76; (მისწრებ, მისწარ), ზ. მიხ. უკან მომიგდებ, აღრე წარიმართებ საქმეს, предупреждаешь меня, опережаешь меня, რუსუდ. 57; (ვსწრებულვარ, ვსწრებოდი), ზ. ვ. მოსწრებულვარ, застать.

**სწრობა** (ვუსწრობ, ვუსწარ, ფსალ. 16—12; ვჰსწრობ; სრული არა აქვს); უადრეს სხვისა ვიქმ რასმე; მოვესწრობი; предварить, успѣвать передъ кѣмъ что, опережать; поспѣвать; ან ვაფრთხილებ, предостерегать, ფსალ. 67—30, მარკ. 18—8; ვეფხ. 294; ვისრ. 163; 1 ქართლ. 287; რუსუდ. 382; 447, 469; აღსდეგ უფალო, უსწრე მათ, возстань Господи и предупреди ихъ; ფსალ. 16—12, ერთმანერთსა უსწრობდით პატივის ცემასა, предупреждайте въ почтительности другъ друга; რომაელ. 12—10; უსწრო მან, онъ предупредилъ его, მატ. 17—25; თვალი ვერ უსწრობს, ტიმ. 115; глазъ недосягаетъ; (ვასწრობ, ვასწარ), ზ. მ. მოვასწრობ, დროზედ მოვალ, поспѣть, რუსუდ. 469; (ვისწრობ, ვისწარ), ზ. მ. успѣть, поспѣть, (მისწრობ, მისწარ), предупреждаешь меня, опережаешь меня; (ვესწრობი, ვესწარ), ზ. თვ. დავესწრობი, поспѣть, застать; დარეჯ. 2—4, 5; **სწრობილი**, მიმ. მოსწრებული, поспѣлый; спѣлый; ჩახრ. 9, ცნობა სწრობილმან, съ зрѣлымъ умомъ, ქილ. 642; სწრობილი ეტლი, подоспѣвшее счастье; ვეფხ. 1329; სხვისა ვერვისგან სწრობილი, ე. ი. სხვათა შორის პირველ მოსწრებული, ни кѣмъ неопережаемый, ვეფხ. 1367.

**სწორ-უმთვარი**, ს. უებრო, უამხანაგო, безподобный, безпримѣрный.

**სხალი, მსხალი**, ს. ხეხილი ცნობილი, груша, дуля, **სხალნარი**, ს. ადგილი სადაც სხლის ხენი დარგულნი არიან, мѣсто гдѣ растутъ груши, грушевникъ.

**სხაპასხუპით ლაპარაკი**, ს. ჩქარი ლაპარაკი, говорить скоро.

**სხარტი, -ტული**, ს. კაპიანი ჯოხი, ხმარებული მონადირეთაგან მფრინველთ სახროლი, палка съ рожками, употребляемая охотниками во время ловли птицъ; ან ხერგი, засѣка, 1 ქართლ. 251.

**სხდომა**, სს. сидѣніе, (ვსხდავართ, ჰსხედ-ხართ, სხედან ან სხენან, 1 ქართლ. 136; ვეფხ. 689, უხრ. ვჰსხედით, 3 პ. სამე. წერ. სხნენ, მატ. 11—15; ან ვისხედით, უხრ. და ხრ. არა აქვს; იხმარების მხოლოდ მრავლობითად; ვჰსხდი, ჰსხდი, ჰსხდის, ვჰსხდით, ჰსხდით, ჰსხდნენ; ხრ. ვჰსხედ, ჰსხედ, ჰსხდა, მრავლ. ვჰსხედით, სხედით, სხდნენ ან სხნენ; მატ. 4—16); ზ. უ. ვჰზივარ, ვჰზივართ, сидѣть, ვუსხედ, მაგალ. უსხედს ლალი, осыпанъ рубиномъ; ვეფხ. 1544.

**სხება** (ვისხებ, -ხე), ზ. მ. ნახე ცხება; სისხლი ისხეს, ე. ი. სისხლით შეისვარნენ, ვეფხ. 77; обагрились кровью.

**სხეპა** (ვჰსხეპ, -პე), ზ. მ. ვჰკაფ, გარდავჰკაფ, отрѣзывать, отсѣкать; драть, сѣчь розгами.

**სხვეწა**, ს. ოქროს ან ვეცხლის თმა; მავთული; წკეპლა; быть золотой, серебрянной; проволока; прутъ; ქიმია 125.

**სხეული**, ს. ტანი, გვამი ან ნივთი მქონი სამთა განფენილებათა: სიგრძე, სივრცე; სიღრმე, დასაბამი სხეულისა არს **წერტილი**, არა მქონი საზომისა გინა რიცხვისა, რა წერტილი წარზიდა შეიქმნების **ხაზი** ან **ღრამი**, მქონი მხოლოდ სიგრძისა; რა ხაზი მოავლო მრგვლად ან კუთხეებად, მაშინ საშუალი მისი განიზომების სიგრძედ და სივრცედ, ამას ეწოდების **ეპიფანია, ზაჩინო, ზედ-ზაჩინო, ზედა პირი, სიფრიფანა**; რაჟამ ეპიფანია განზრქელდეს კერძოებითა და ნაკვეთებითა, მაშინ შენივთდების სხეული მკვრივი და ამას ეწოდების ღეომეტრიულად **სტერეო**; тѣло; стерео, геометрическая величина, სხეული სახლისა, членъ семейства, დაბად. 36—4; შინა სხეულნი, внутренности, ქილ. 25; **სხეულოვანი**, ზედ. სხეულის მქონებელი, телѣсный,

**სხეულის მცველი**, ს. კაცი შეჭურვილი მეფეთა და დიდებულთა თანა მხლებელი, тѣлохранитель.

**სხვა**, ზედ. მეორე ან გარჩეული მეორისაგან, უცხო, ზოგი, другой, иной; прочій; სხვა და სხვა, различный, მროვ. 20; სხვა და სხვა გვარი, ფერი ან რიგი, разные роды, ეგ სხვა საქმეა, это другое дѣло, სხვას დროს, въ другое время, ამ სიტყვას აქვს სხვა და სხვა ჰაზრი это слово имѣетъ различныя значенія, **სხვაგნიური, სხვაგნებრი**, ზედ. უცხო, სხვის ადგილიდამ მოსული, чужой, иностранный, დასტ. 134; რუსუდ. 438; **სხვებრ, სხვაფრივ, სხვაფერ, სხვაგვარ**, მარტ. 3 — 6; ზედ. სხვა ნაირად, иначе, впрочемъ, სხვაფერება (ვა), переиначивать; отличать; სხვაგნით სხვათა ე. ი. სხვა და სხვა, различный, ვეფხ. 46; იეზეკ. 3—13; **სხვავება** (ვასხვავებ, -ვე), ზ. მ. განვარჩევ, различать, отличать; (ვესხვავები, -ვე), ზ. თვ. ვჰსხვავობ, отличаться, მროვ. 67.

**სხვა ფერი, სხვა გვარი, სხვა ნაირი**, ზედ. иной, имѣющій отличіе, различный, **სხვაობა**, სხ. განსხვავება, განსხვავებულება; разность, различіе; (ვჰსხვავობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. განვესხვავები, განვირჩევი, различаться, отличаться, разнствовать, კატილ. 166; კავშ. 69; ქილ. 158; **სხვა და სხვაობა**, ს. მრავალ-გვარობა, მრავალ-ფერობა, разнообразіе, **სხვით-კერძო**, ზედ. სხვის ადგილიდამ, съ другой стороны.

**სხვენი**, ს. ძნეული, окно; იერემ. 22—14.

**სხვეპა** (ვსხვეპ, -ვიპე), ზ. მ. ვჰფურჩნი მხალსა, წავჰგლეჯ დამჭკნართა ფურცელთა, щипать, рвать негодные листья.

**სხვილი**, ნ. მსხვილი; **სხვილ-ბარკალი**, ს. ბარკლის ძვალი ან მუხლის ზედეთ თეძომდის, голень, ფსალ. 146—10.

**სხვირპლი**, ს. ტანზედ მუწუკი ასივებული, сыпь, нарывъ; სხვირპლვა, ს. ტანზედ მუწუკთ სხმა, нарываніе, нарывъ, ნ. ჩ. ლ.

**სხვისა, სხვისი**, ზედ. უცხო, გარეული, чужой, не свой; სხვისა და სხვისა, различныхъ, კატილ. 167; სიბრ. 26.

**სხვიხი**, ს. ცული, რომელსაც პირი აქვს გარდიგარდმო და არა სწორედ ხელ ტარისა; тесла; сверло, რ. ქ. ლ. топоръ съ поперечнымъ остріемъ; ისაი. 44—12; რუსულ. დაბადებაში: ხვედა, ურო, молоть.

**სხვნა, სხჳნა** (ვჰსხვნი, ვჰსხვენ), ზ. მ. დავსჭინჭრავ, დავსუსხავ ჭინჭარით, жечь крапивою, საბ. ლ. ნ. სხჳნა.

**სხივება** (ვასხივებ, -ვე), ზ. მ. სხივს გამოვუშვებ, испускать лучи, ერისთ. 39.

**სხივი**, ს. შარავანდედი, შუქი ან ნათელი გარემოს მზისა, лучъ, სხივი მკლთოლვარე, блестящій лучъ; შავთ. 45; -ხატისა, сіяніе на иконахъ; სხივ-ცისკროვანი, სხივ-მოსილი, სხივ-ნათლიერი, лучезарный.

**სხივილი**, ნ. შხივილი.

**სხირპვა** (ვჰ), ზ. მ. გავსჭიმავ, растягивать.

**სხირპლი**, ს. შტოების მცირე ნაკაფი, საბ. ლ. обрѣзки вѣтвей дерева.

**სხლეტა** (ვსხლტები, -ტი, ვუსხლტები, -ტი), ზ. უ. უნებურად გავარდნა ან ფეხის დაცურება, поскользнуться; выскользать, выскакивать.

**სხლვა**, ზ. მ. обрѣзка лозъ; (ვჰსხლავ, ვჰსხალ), ზ. მ. მოვჰკაფავ ურგებთა რქათა ხეთაგან, დახაკუთრად ვაზთაგან; обрѣзывать виноградныя лозы.

**სხმა** (ვასხამ, ვასხი, მყ. ვასხა), ზ. მ. გამოვუშვებ ნოტიოსა, დავასხამ; დავღვრი, დავათხევ ვასხურებ, ვაპკურებ, შევასხამ წყალსა; ვეფხ. 319, 613; лить, выливать, наливать; брызгать, окроплять; -საჭმელსა, разливать кушанье; -ისარსა, пронзать стрѣлами; ვასხამ თავზედ ლაფს, острамлять, -ტყვიას, კალას, ე. ი. ვადნობ, ჩამოვასხამ, отливать свинецъ, олово; -ქებას, ე. ი. ქებას ვეტყვი, შევასხამ ქებითა, хвалить, 2 ქართლ. 318; -საკუხსა, საბლარდნელთა, накидывать на кого эпанчу, шаль, и т. п: -ძაფხედ მძივსა, მარგალიტსა, ე. ი. ავაგებ მარგალიტს ან მძივს ძაფხედ, нанизывать; -აღვირსა, ე. ი. აღვირს ამოვუდებ, დავლაგმავ; надѣвать узду, взнуздывать; არ აღვირ ასხმიდეს ენასა, необуздывалъ своего языка; იაკობ. 1 — 24; -ხელსა, ე. ი. ხელს ვჰსტაცებ, დავასხამ ხელსა ან ხელის დადებით ვაკურთხებ; налагать руку, хватать; рукополагать, посвящать; (ვისხამ, ვისხი), ზ. მიჩ. დავითხევ ნოტიოსა, ვისხურებ, დავისხამ ღვინოს, წყალს; наливать на себя; наливать себѣ; მცენარეთათვის გამოვიღებ ხილს; მარკ. 11 — 13; ზედეთის ტანისა მისისათვის: წამოვისხამ; приносить плоды; давать плодъ; надѣвать, накидывать на себя верхнюю одежду, ვისხამ თავზედ ლაფს, срамиться; ისხმიდეს მისთვის თავსა ოტასა. ნაცარსა და სხ. ე. ი. თავზედ მტვერს იყრიდნენ მწუხარებისაგან; ვეფხ. 605; ვისრ. 204; 1 ქართლ. 334; сыпали прахъ на свою голову въ горести; ვაზი ისხამს ყურძენსა, виноградная лоза даетъ виноградъ; (ვუსხამ, ვუსხი), ზ. მიჩ. დავუსხამ წყალს, подавать кому мыться, (მასხამ, მასხი), ზ. მიჩ. льешь на меня воду, თავზედ ლაფს მასხამ, срамишь меня; ხეს ფოთოლი ასხია, дерево одѣто листьями; თავს მასხია, ე. ი. თავზედ მახვევია, голова моя покрыта; я окруженъ; ოფლს მასხამს, бросаетъ меня въ потъ; მისხამ, ты наливаешь мнѣ, (ვისხმები, ვისხი), ზ. ვნ. დავიღვრები, литься, (ვესხმი, ვესხმები; -სხი), თავს დავესხმი, напасть на кого; ტყეს ესხმება ფოთოლი, лѣсъ одѣвается листьями; ხშირად ესხა მარგალიტი, ლაგამ-აბჯარ-უნაგირსა, уздѣчка, оружіе и сѣдло были усѣяны жемчугомъ, ვეფხ. 84; (მასხამს, სრ. მასხია, უუ. მესხა), ე. ი. წამოხურვილი მაქვს, მაგ. ნაბადი, на мнѣ накинута бурка; ნახე დაბლა სხმა, დაჯდინება; (მესხმება, მესხა), ზ. თვ. თავზედ დამესხმება, ни подаетъ на меня, მთლად სოფელი გესხმის თავსა, вся деревня нападаетъ на тебя; ანტ. 6—5; თავბრუ მესხმება, у меня голова кружится, (ვჰსხმივარ, ჰსხმიხარ, ჰსხმია, უ. ვჰსხმოდი; ან ვახხივარ), ზ. უ. ნაყოფთა თვის დაკიდებულ ვარ ხეზედ; о фруктахъ: висѣть на деревѣ.

**სხმა, სხნა**, სხ. ჯდინება ან ნერგვა, сажаніе, садка; -ვენახისა, разведеніе виноградного сада; 2 სჯუ-

ლი. 28—37; სხმა ორთა თვალთა, имѣть оба глаза, სხმით გარდასვლითი, переходящій; производный; (ვჰსხამ, უ. ვჰსხამდი ან ვასხმიდი; ხრ. ვჰსხი; უუხრ. მისხამს; ხათ. აღწ. ვჰსხმიდე; ან ვჰსხამდე. ხრ. მესხა; უუხ. მესხას; მყ. ვჰსხა); **სხნა** (ვჰსხნი, ჰსხნი, ჰსხნის; ვჰსხნით, ჰსხნით, ჰსხნიან ან ჰსხნიან; ხრ. ვჰსხენ, ჰსხენ, ჰსხნა; ვჰსხენით, ჰსხენით, ჰსხნეს; უუხრ. მისხნია; ხათ. აწმ. ვჰსხნიდე: ხრ. მესხნა, უუხრ. მესხნას; მყოზ. ვჰსხნა; ან ვჰსხამ, ვჰსხი); ზ. მ. დავაჯდენ მრავალთა, დავსხამ; დავჰსხვამ, დავჰსხდებ, დავაწყობ; ვჰკრძალავ; დავჰნერგავ; сажать, ставить, класть; хранить подъ замкомъ; ვჰსხამ ნერგსა, сажать молодое дерево, ტიმ. 25; ვეფხ. 613; ლუკ. 17—28; -ვენახსა, разводить виноградный садъ, 2 სჯული. 28—37; ვჰსხამ ბეჭედსა, приложить печать; ვსხამ ასოთა, ставить буквы, (ვისხამ, უ. ვისხამდი ან ვისხმიდი, ვისხემდი, ხრ. ვისხი), ზ. მიჩ. მოვიჯდენ, მოვისვამ; ვიყოლიებ შვილთა, ცოლსა, сажать около себя; имѣть дѣтей, жену; 1 ტიმ. 5 — 4, 14; ისაია. 65—23; ამბრი ფერსა და სუნსა მისგან ისხემდა, ვისრ. 122; амбра имѣла отъ нея и цвѣтъ и запахъ; (ვუსხამ, ვუსხი), ზ. მიჩ. მოვუსვამ მრავალთა, сажать около кого многихъ, (ვუსხნი, ვუსხენ მაგალ ხელთ), ზ. მიჩ. ხელში ვაძლევ, отдавать въ руки, предать, 1 ქართლ. 242; (მასხამს ან მასხია უს. მასხამდის ან მასხმიდის; ხრ. მასხმიდა; უუს. მსხმია, ხათ. აწმ. მასხმიდეს, ხრ. მასხმოდა, უხრ. მსხმოდეს, მყ. მსხმოდე; ან საზღ. აწმ. მასხნეს, გასხნეს, ასხნეს; გვასხნესთ, გასხნესთ, ასხნენ ან ასხენან; აგრეთვე მასხენან, მასხენ, მასხნენ; ეს აწმყო დრონი იხმარებიან მარცვალ სამღუთო წერილში). ზ. მიჩ. მაქვს ან მყავს. имѣть, მატ. 25—30; ასხამს ხორცი, онъ воплощенъ, დარეჯ. 2—103; ღაწვნი ასხნეს ნახოკარნი, ე. ი. ლოყები ჰქონდა დაკაწრული, ვეფხ. 1096; у него щеки были нацарапаны; თვალნი ასხენენ ან ასხენ, у него есть глаза, 2 პეტრე 2—14; მატ 8—18 მარკ. 1—188; რომელსა ასხენ ყურნი სმენად ისმინენ, кто имѣетъ уши слышать, да слышитъ; მატ. 11—15; მარკ. 4—23; ფსალ. 113—14; მასხენან ყურნი, я имѣю уши, გამოცხ. 2—29; ვასხივარ, იმერეთს გულოვანი ხალხი ასხია; რაზომნი თმანი მასხია, მისგან უმრავლესი არიან ჩემნი მიჯნურნი, ვისრ. 180; у меня любовниковъ болѣе чѣмъ на головѣ волосъ; (მისხენ, მისხენან, მისხნენ, გისხენ, გისხნენ, -ნან; უსხენ, -ხნენ, -ხენან; ხრ. მისხნა, გისხნა, უსხნა; უსრ. მსხმია; ხათ. აწმ. მისხმოდეს; ხრ. მსხმოდა; უუსრ. მსხმოდეს; მყ. მსხმოდე). ზ. მიჩ. მაქვს ან მყავს; имѣть, ანდრ. 101; თვალნი არ მისხენ მათი შემახედავი, ვისრ. 11; я неимѣлъ глазъ, которые обращали на нихъ вниманіе, რაზომნი დღენი მისხნენ, ვისრ. 20, 30, ქილ. 498; сколько дней оставалось мнѣ жить; გზა გისხენ შორანი, ე. ი. შორი გზა გაქვს, тебѣ предстоитъ дальній путь, ვეფხ. 1262; მისხენან შვილნი, я имѣю дѣтей, ტიმოთ. 3—4, (მესხნა, ხრ. მესხნეს), ზ. მიჩ. მყავს, имѣть, საქმ. 7—29; მესხნეს ორნი ძენი, я имѣлъ двухъ сыновей, გალატ. 4—22; 1 ქართ. 16 — 65; რა დღენი მესხნეს, сколько дней буду жить, რუსუდ. 258; **სხმული**, მიმ. посаженный, (ვისხმები, ვისხმი), ზ. ვ. დაჯდინებულ ვიქმნები, быть посажену.

**სხმილი**, ს. კრკილი, ხრსვილი, ხორცის ჩრჩილი, гнида въ сыромъ мясѣ.

**სხნა**, ნახე სხმა.

**სხნა** (ვჰსხნი, ვჰსხენ), ნახე ხსნა.

**სხოლა** (ბერძნ.), ს. სასწავლებელი, школа, ლოღ. 57.

**სხოლარი** (ბერძნ.), ს. სასწავლებლის უფროსი, начальникъ школы, директоръ.

**სხოლასტიკა** (ბერძნ), ს. გარემოების ფილოსოფია დაფუძნებული ლოღიკაზედ ან კატიღორიაზედ; схоластика.

**სხოლიო**, მრ. სხოლიონი, ს. შესწავება ან წერილის თარგმანი, განმარტება, შენიშნუა, примѣчаніе.

**სხრტი**, ნ. სხარტი, 1 ქართლ. 251.

**სხუა, სხუაობა**, ნ. სხვა, სხვაობა.

**სხუნი**, ს. ჩაკიდებული ხებაქან-ბაქნად, ნ. ჩ. ლ. ბაქან ბაქნად ხით დაკიდებული მიწა; საბ. ლ. ეს სიტყვა და სხვენი ერთი უნდა იყოს, ნ. სხვენი.

**სხუნა** (ვჰსხვნი), ნ. დაჭინჭრვა.

**სხურება** (ვა), ზ მ. ვაპკურებ, წყალს შევასხამ, кропить, окроплять, **სხურებული**, მიმ. окропленный; ებრ. 10—22; თხა სხურებული, коза съ крапинками, დაბად. 30—32; 31—11.

**სხვლი**, ზედ. ნ. მსხვილი.

**სჯა**, ს. ბჭობა, განბჭობა; სასჯელი, სარჯელი, დასჯა, პატიჟი; сужденіе; кара, наказаніе; мученіе; მას უანბენ სჯანი ჩემნი, ვეფხ. 957; ты разскажи ему мученія мои, (ვჰსჯი, ვჰსაჯე ან ვჰსაჯენ), ზ. მ. ვჰბჭობ, ვჰაზრობ, მიმოვიგონებ; საქმ. 15—18; 25—25; განვჰბჭობ, გავასამართლებ; ფსალ. 9—19; ლუკ. 18—3, 5; მაგიერს მივაგებ. დავსჯი, დავსაჯავ; ფსალ. 5—10; 34—1; ვეფხ. 834; судить, разсуждать; производить судъ; осудить, наказывать; ნ. რჯა (ვჰრჯი); ნუ ჰსჯი თვალღებით, не суди пристрастно; სჯასა და რჯას შუა, თუმცა ერთი და იგივე ზმნანი არიან, გარნა მნიშნველობა აქვსთ სხვა და სხვა; პირველი, ე. ი. სჯა, ნიშნავს ბჭობასა; ტანჯვასა და მეორე რჯა, ნიშნავს, გარჯასა, თავის ტკენასა ან შეწუხებასა; სამართალი სჯული ჰსაჯეთ, творите судъ правый, სიმართლით ჰსაჯე, суди по справедливости, (ვისაჯი, -ჯე), ზ. მიჩ. ვითხოვ, ვიაჯ, просить, (ვუსაჯი, ვუსაჯე, -ჯენ), ზ. მიჩ. მწე ვექმნები, ვექომაგები, ვეხმარები, თანა ვუდგები, защищать, заступаться; ლუკ. 18—5; ან ვაწარმოებ სამართალს ვისზედმე, производить надъ кѣмъ судъ; (მსჯი, მსაჯე), ზ. მიჩ. ты осуждаешь меня; (მსჯის, მსაჯავს), онъ осуждаетъ меня, т. е. приговариваешь къ наказанію; мучаетъ меня, დაბად. 30—5; საქმ. 15—18; მსჯიან, მსაჯეს), ზ. მიჩ. они наказываютъ меня, (მისჯიან, გისჯიან მაგალ. თავნი თქვენი), ზ. მიჩ. мы подвергаемъ себя казни, мы мучимъ себя; (მისაჯ, მისაჯე), ზ. მ. მისამართლებ; მეხმარები; ты судишь меня; ты защищаешь меня; ფსალ. 7—9; 34—24; ლუკ. 18—3; (ვისაჯები, -ჯე), ზ. ვ. დავისჯები, განვიპატიჟები, подвергаться суду; быть судиму, нака-

зану; судиться съ кѣмъ; (ვისჯები, ვისარჯე), ზ. ვნ. ვჰშრომობ, трудиться, 2 ქართლ. 57; ისჯებოდნენ მამულზედა, გუჯ. 29; трудились на пользу отечества, (ვესაჯები, -ჯე), ზ. თვ. ვედავები ან ვესჯი, -ჯე, ვესჯები ვესაჯე), судиться, оспаривать, ოსეს. 2—1; დაბად. 26—21; ეშმაკთა ესჯოდის; онъ споритъ съ діаволомъ, იუდა. 1—9; ანდრ. 79; ზაქარ. 1—4.

**სჯადი**, ზედ. подлежащій сужденію; осужденію.

**სჯულთვილი**, მიმ. преданный; მარტ. 2—136.

**სჯული, სჯულიერი, სჯულის-დება, სჯულიერობა, სჯულის-მეცნიერება**, ნ. **რჯული, რჯულიერი, რჯულისდება, რჯულიერობა, რჯულის მეცნიერობა.**

**სჯულდებულება**, ს. რჯულის დადება, წესი, წესდებულება, законоположеніе.

**სჯულის-კანონი**, ს. საეკკლესიო წიგნი წეს-დებულებისა, кормчая книга.

# ტ

**ტ**, არის უხმო ასო, წოდებული ტარად; რიცხვში დანიშნავს სამასსა და ნიშნითურთ ტ სამასს თუმანსა; წვრილის ფულის ანგარიშში 60 ფულსა ან 15 ბისტსა, რომელია 6 შაური ან ერთი აბაზი და ნახევარი.

**ტ**, რომელთამე თემთა შინა ხმარობენ ნაცულად წ და მეტადრე რაჟამს წინაშე მისსა არის ასო ს. ვითარ სწავლა, სასწაული, იმერნი გამოსთქმენ: სტავლა, სასტაული; აგრეთვე მესხურად მარტვილი ნაცვლად მარწვილი ან ყმარწვილი, აგრეთვე ტარამანა ნაცვლად წარამარა; მოტმახნვა, ნაცვლად მოწმახნვა; ტრვა, ძრვა, და სხვანი; ასო ტ ზოგჯერმე იხმარების ნაცვლად ჭ, მაგალ. პიტვი, ფიჭვი; ფიტი, ფიჭი; ხვეტა, ხვეჭა; ასო ტ, რადგანაც არის მტკიცე ასო, წინა და უკან მოითხოვს სხვათა მტკიცეთა ასოთა, მაგალ. ტფილისი და არა ტბილისი, შეიძლება დაიწეროს თბილისი და არა თფილისი; რედაკტორი და არა რედაქტორი; რეკტორი და არა რექტორი და სხვანი.

**ტაატი**, ზ. უ. ჩჩვილთა ხელის ტარებით სვლა; водить младенца, взявъ за руку.

**ტაბაკა**, ს. თხლად დაჭრილი ხორცი, თევზი, ხახვი და მისთანანი ფქვილში გავლებული და მომწვარი ერბოთი ან ზეთით ტაფა ზედ; говядина, рыба, нарѣзанная плоскими кусками, посыпанная мукою и изжаренная на сковородкѣ; სამზ. 36, 37, 31.

**ტაბაკათევზი**, ს. камбала, ბუნ. ლ.

**ტაბაკი**, ს. დიდი ხონჩა ან ლანკანი ხისა, лотокъ, ვეფხ. 1158; 1460; **ჯამტაბაკი**, большая деревянная чаша, ვისრ. 6; **ტაბაკობა** პურისა, продажа хлѣба на лоткахъ, ქილ. 311.

**ტაბარი, ტაბარძენი** (სპარს.), ს. სპარსულად ორპირი ნაჯახი უნაგირზედ ჩასაკრავი, бердышъ, ბიანკ. ლ.

**ტაბარუკი**, ს. გლეხი ახლად მოსული, бобыль, батракъ.

**ტაბახობა**, ნ. ტანახობა.

**ტაბახტა**, ს. სისხლის დინება ძნელად შესაწყვეტი, сильное кровотеченіе, ხაბ. ლ.

**ტაბახტო**, ს. ლეიბი, მცირე შათქუნი, матрацъ.

**ტაბელა**, ს. მცენ. ჩადგოკო, ლაგვიმორია, черный папоротникъ, ერისთ. ლ. ჩადუნას მსგავსი ბალახი копьеобразный папоротникъ, ბუნ. ლ.

**ტაბითი**, ს. ნადირია ქურციკის გვარი, серна, ხაბ. ლ.; ნ. ჩ. ლ.

**ტაბიკი**, ს. უღელში ჩასარჭობი მანა ხართ შესაბმელად, თავტაბიკი, деревянный шкворень, притыка у ярма.

**ტაბლა** (ბერძნ.), ს. მაგიდა, წინ დასადგმელი ფეხედი ფიცარი, სტოლი; მატ. 15—27; 21—12; ებრ. 9—2; მას ზედა დაგებული ხანოვაგე. ფსალ. 22—4; 77—19, 20; 127, 4; საქმ 16—34; столъ; трапеза, кушанье; пиръ; განმზადება ტაბლისა, накрыть на столъ; მატ. 21—12; ტაბლა მზა, готовый столъ, რუსუდ. 912.

**ტაბლა იზარა**, ს. საქანჩავის ძირის ფიცარი, нижняя доска тисковъ.

**ტაბლაკი**, ს. დაფი, ლიტავრა, литавра, ვეფხ 1502; სიბრ. 115; რუსუდ. 318, ან მცირე ნაღარა труба музыкальная, ვეფხ. 446, 1172; ხაბ. ლ ან ნაბათი, набатъ.

**ტაბლი**, ს. წყალმანკი, водяная болѣзнь.

**ტაბლი**, ს. საქორე ნაღარა, рожёкъ, ხაბ. ლ.

**ტაბლიცა**, ნ. სხემა.

**ტაბულა**, ნ ტაბელა.

**ტაბუცი**, ს. სამრეცხელო ქობინი, валекъ; бѣлильное дерево,

**ტაბუცუნა**, ს. მცენ. სალათი, салатъ.

**ტაბუხი**, ს. თეძოს ძვალი, бедренная кость.

**ტაბუხის თავი**, ს. თეძოს ძვლის თავი; чашка бедерной кости, вертлюгъ.

**ტაგანი**, ნ. თალარი; ანტ. 6—26, 31; -ღვინო, чаша [вина.

**ტაგარი**, ს. ახლად დაწურვილის ტკბილის ჩასადინარი აუზი საწნახელს ქვეშე; ანგია. 2—17; подточиліе, подточильное корыто, куда стекаетъ изъ виноградной давильни вино.

**ტაგვა**, ს. ქოხი, სახლი მდაბიოთა, изба, ალბ. 20.

**ტაგრუცი**, ს. საფლავი მაღლად ნაგები, курганъ.

**ტაეპი**, ს. ერთი მუხლი სტიხისა ან შაირისა ან თვით შაირი; стихъ; стопа; **ტაეპოვანი**, ზედ. ორტაეპოვანი ლექსი, двухъ стопный стихъ.

**ტავარა, ტავარნა**, ს. ფეხთ ანაკარი ტალახი, грязь, приставшая къ подошвѣ сапога.

**ყავარო**, ს. ცალი პეშვი, одна горсть.

**ყავარჯუხი**, ს. ხალთა, საკიდი გუდა, пастушеская сумка, котомка, 1 მეფეფ. 17—40; მარკ. 2—12.

**ყაიჭი** (თათრ.), ს. ზედაური ცხენი, жеребецъ, ზიანკ. ლ.; меринъ, ვისრ. 20; ვეფხ. 56; შაჰთ. 49; **ყაიჭოსანი**, ს. ყაიჭზედ მჯდომი კაცი, сидящій верхомъ на жеребцѣ; დარეჯ. 2—38, 101.

**ყაკება**, ფრან. (ვჰსყაკებ, -კე), ზ. მ. შემოვჰკრავ, ударить кого, (ვაყაკებ, -კე), ზ. მ. ვამგერებ, ვაჯახებ, დავაჯახებ; толкнуть, ударить обо что; გულში დანა ჰსყაკა, онъ вонзилъ ему въ грудь ножъ, (ვიყაკებ, -კე), ზ. მიც. ვიმგერებ, ударить, пронзить себя чѣмъ; თვალში დანა იყაკა, онъ пронзилъ свой глазъ ножемъ; (ვეყაკები, -კე), ზ. თვ. დავეჯახები, დავეყაკები, удариться обо что; броситься; ფალავანნი ერთმანერთს ეყაკნენ, борцы бросились другъ на друга.

**ყაკვი**, ს. ხელ-მოკვეთილი მკლავი, рука отрѣзанная.

**ყაკვია**, ს. ცალხელა ან ლაჩკვია, ცაცია, лишенный одной руки; лѣвша.

**ყაკი-ყუკი**, ს. რახუნი, стукъ,

**ყაკუჯი** (სომხ.), ს. მომცრო ყარიანი თასი ოქროსა ან ვეცხლისა, возливальникъ, ковшъ для теплоты, გამოსლ. 16—33; 25—30; რიცხვი, 4—8; ებრ. 9—4.

**ყალა**, ს. ღამის მოდარაჯე მგზავრთა, ночная стража, караулъ, დარეჯ. 11; 2 ქართლ. 84, 72, 124; ქილ. 324; სიბრ. 87; იდგა ყალად, онъ стоялъ на стражѣ; გიშრის ყალა, მელექსენი ხმარობენ წამწამის ადგილს; у поэтовъ рѣсницы; ვეფხ. 1334. [ზუნ. ლ.

**ყალა**, ს. კბილის ჩირქი, нечистота на зубахъ,

**ყალავარი**, ს. საჩრდილობელი სისიკონი, ფანჩატური, куща, шатеръ, ისუ. 2—6; მატ. 17—4; მარკ. 9—5; **ყალავრობა**, ს. კარვობა, დღესასწაული ურიათა პასექიდამ მეშვიდეს თვესა, იხილე დაბეჭდილს ყამნში საკითხავ 23 ხეკლებზრისა, 2 სჯული 16—3; еврейскій праздникъ кущей.

**ყალანი**, ს. დახურვილი სარბენი ოთახებს შუა, корридоръ, რუსულ. ქ. ლ. галлерея, ნ. ჩ. ლ.

**ყალანტი** (ბერძნ.), ს. ძველებური ოქროსი ან ვეცხლის წონა; ძველნი ხალხნი დათვლის მაგიერად ოქროსა და ვეცხლსა ასწონდნენ; ერთს ყალანტის რომაელთა შორის ქონდა 60 მნა, გარნა ებრაელთა შორის 50 მნა; ყალანტი ოქროსი ღირდა 16 ყალანტად ვერცხლად და ერთი ყალანტი ვერცხლისა აწინდელს ანგარიშით შეადგენს 30 ვიდრე 25 თუმნის ვერცხლის ფულს; სამღვთო წერილში ყალანტად იგულისხმების ნიჭი ან მადლი ზეგარდამო მონიჭებული კაცთადმი; талантъ древняя римская монета и вѣсъ; талантъ, дарованіе, способности; მატ. 18—24, 27; 25—25.

**ყალაყანი**, ს. ლაყანი ხეზედ მისადემი ზედ ასასვლელად, ლუფუნი, лѣстница изъ шести; საბ. ლ. ნ. ლუფუნი.

**ყალაობა** (ვჰყალაობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰდარაჯობ, сторожить, караулить, ქილ. 425.

**ყალახება**, **ყალახიანება** (ვა), ზ. მ. გავჰსვრი, грязнить, (ვჰყალახიანდები), грязниться.

**ყალახი**, ს. დაზელილი თიხა საშენებლად კედელთა და მისთანათა; საფლობი ტლაპო გზათა და შუკათა ზედა წვიმის დროს; глина; грязь; ყალახში ფლობა (ვეფლობი), грязнуть, **ყალახიანი**, ზედ. ტლაპოიანი, грязный, **ყალახიანება**, ზ. მ. ტლაპოთი შევსვრი, грязнить, (ვჰყალახიანდები, -დი), ზ. ვდ. ყალახით შევისვრები, грязнѣть.

**ყალი**, ს. კაჟი, სალოდილი, ქვა ცეცხლის მშობელი, кремень, **ყალ-კვესი**, ს. кремень и огниво.

**ყალი**, ს. კბილის ნატეხი, отломокъ зуба.

**ყალიგი**, ს. ქარქაში, აბჯართ შთასადებელი ბუდე, футляръ для оружія.

**ყალყა**, ს. ღელვა წყლისა, ზვირთი, მოქცევი წყალთა, волна, სიბრ. 104; ჩონგ. 9; **ყალყიანი**, **-ყებიანი**, ზედ. ღელვიანი, волнистый; волнистая (ткань); -ჩიჩაგლუხარა, волнистая ткань, **ყალყური**, მაგალ. შენობა, постройка съ выступами.

**ყამაზლუხი**, ს. მოსაშენებლად შენახული ხვასტაგი, животное для приплода; საბ. ლ.

**ყამახობა**, ნ. ყანახობა.

**ყანა**, ს. წლის დეკეული, телка годовалая.

**ყანა** (ვა), ზ. მ. ქვეშ მოვაქცევ ან დავსდებ, класть подъ, ნ. ყანება; პურს ვაყან ყველსა, ѣсть хлѣбъ съ сыромъ, ძალას ვაყან, принуждаю силою; (ვიყან, -ნე), ზ. მიც. დავიყან, ქვეშ მოვიგდებ; დავიდგნობ, მოვითმენ; повергать подъ собою, задавить; терпѣть, выносить; რომელ სისხლის ღვარნი ყანთა იყანდნენ, такъ что потоки крови покрывали тѣла, ვისრ. 87; (ვეყანები, -ნე), ზ. თვ. ქვეშ მოვეგდები; დავეყანები; მოვიყაცევ; ზედ შევვარდები, попасть подо что; соваться, хватать.

**ყანაჯორი**, ს. ერთის წლის ჯორი, годовалый лошакъ.

**ყანადი**, ზედ. ყანით მშვენიერი, წამოსადეგი, статный; **ყანადობა**, ს. წამოსადეგობა, ჰაეროვნება, статность; щегольство; (ვჰ), ზ. უ. ვჰკეკლუცობ, ვჰსცდილობ ყანის მშვენიერებას, щеголять; ან ყანით სრული ვარი, წამოსადეგი ვარ, быть статнымъ.

**ყანახობა**, **ყაზახობა**, **ყამახობა**, ზ. უ. ასპარეზზედ მხედართაგან მლერა, ристать, საბ. ლ.

**ყანაჯორი**, ს. ერთი წლის ჯორი, годовалый лошакъ, ვეფხ. 443; ან მწერი, гладышъ, греблякъ сѣрый, ერის. ლ.

**ყანება**, **ყანა** (ვაყანებ, ვაყან), ზ. მ. გავაყან, მივსცემ თან წასაღებად, посылать, отправлять съ кѣмъ что; წიგნი თან გააყანა, онъ отправилъ съ нимъ письмо, (ვუყან, -ნე), ზ. მიც. მივუყან, წავუღებ, относить кому что; (ვიყან, -ნე), ზ. მიც. წავიღებ; მოვითმენ; нести, переносить; терпѣть, сносить; სიცივეს ვერ ვიყან, не могу переносить холодъ; (მყანებია, -ბოდა), нести, имѣть при себѣ, სიბრ. 4; **ყანებინება** (ვაყანებინებ, -ნე), ზ. სხმ. წავაღებინებ, заставить взять съ собою, ნ. ყანა.

**ყანთ-ხაცვამი**, **ყანთ-ხაცმელი**, ს. одежда.

**ტანი** (სპარს.), ს. სხეული ცხოველთა, გვამი, ვეფხ. 2, 85; სიდიდე ან სივრცე რისამე; 1 ქართლ. 177; იეზეკ. 42—12; тѣло; станъ; туловище; талія; форматъ; ტანი გემისა, остовъ корабля; ჰპოვეს სამი ტანი აბჯარი, они нашли три пары оружія, ვეფხ. 1363, ერთი ტანი მაუდი, сукно на одну пару платья; უკანა ტანი, задница, რომელმან შექმნა სახე ყოვლისა ტანისა, кто сотворилъ образъ каждаго существа, ვეფხ. 2; ამ ქალს ტანი სულ არა აქვს, эта дѣвушка не рослая; ტანთ-გახდილი, раздѣтый, ტანიდამ საქმობა, ტან-ში გახსნა; слабить, ტანის აყრა, подрости, ქაღალდი დიდი ტანისა, бумага большаго формата.

**ტანისამოსი, ტანთ-საცვამი, ტანთ-საცმელი**, ს. სამოსელი, საცმელი, одежда, платье, რუსუდ. 363, 449.

**ტანოვანი, ტანიანი**, ზედ. დიდის ტანის მქონებელი, статный, рослый; **ტანოვანობა**, ს. დიდის ტანის ქონება, рослость, статность.

**ტანტრაზეჩი**, ს. ყურთა და კბილთა საჩიჩქნელი, уховертка, зубочистка.

**ტანტალი**, სს. წანწალი, თრევა, таскотня, шатанье; **-ლება** (ვჰ), ზ. უ. ვეთრევი აქა იქ უსაქმოდ, ვჰხ-წანწალებ, таскаться, шататься, бродить.

**ტანფეხი**, одежда и обувь, ბაქრ. 164.

**ტანციება, ტანციობა**, ს. როკვა, танцованіе, (ვი-ტანციებ, -ციე), ზ. უ. ვროკავ, ვჰთამაშობ, танцовать, ერისთ. 59, 12; ანტ. 5—52.

**ტანჯვა**, სს. წვალება, мученіе, страданіе, (ვჰ), ზ. მ. ვაწვალებ ვაწამებ, ვჰგვემ, мучить, терзать; досаждать; безпокоить; ნუ მტანჯავ, не мучь меня, მარკ. 13—9; ანდრ. 76; (ვიტანჯები, -ჯე), ზ. ვ. ვიწვალები, ვიწამები, мучиться, страдать; (ვეტანჯები, -ჯე), ზ. თვ. ვეწამები, мучиться, томиться, тревожиться.

**ტაო**, ს. ქუნთის გრძელი ხაო, ბოჭკო, ворса.

**ტაპაკი**, ს. ტაბაკი; ტაფა, подносъ; сковородка.

**ტარაბუა**, ს. საშულოვე, ოთხკუთხად შექმნილი სა-ტრიალებელი კრკალები შულოების გამოსახვევად; прядильное колесо, прялка.

**ტარაგუჭა** (სომხ.), ს. მეტიჩარა, совкій, кто во все вмѣшивается; фанфаронъ; **ტარაგუჭაობა**, переумничанье.

**ტარალი**, ნ. ტრალი; ვისრ.

**ტარამანა, ტარატურა**, ს. წარამარა, მატაროცი, болтушка.

**ტარაღანა**, ს. ცქვრინა, უნისკარტო ზუთხი, стерлядь.

**ტარბი**, ს. მფრინ. каменный скворецъ, ბუნ. ლ. красный дроздъ; ერის. ლ.

**ტარება** (ვა), ზ. მ. ვავლინებ, водить; ხელით ვატა-რებ, водить за руку, -დროს, проводить время, ვატარებ ენას, переносить разговоръ, пересказывать, გულში ვიტარებ, подумывать, помышлять; (ვეტარები, -რე), ზ თვ. დავდივარ, ходить, სიბრ. 164; ქილ. 49; 511; **ტარებინება** (ვა), ზ. სხმ. ვავლინებინებ, заставить водить, დროს მატარებინებ; въ забавахъ заставляешь меня проводить время.

**ტარი**, ს. კოტა ან ბუნი დანისა, მახვილისა, შუბისა, ცულთა და სს. рукоять, черенокъ; მსაჯ. 3—22; ხმლის ტარი, ефесъ, თითის-ტარი, веретено, ტარი ჩიბუხისა, трубка.

**ტარიგი**, ს. კრავი წლისა უბიწო, агнецъ.

**ტარკოში** (სომხ.), ს. ტარიანი სასმისი, ковшъ.

**ტარო**, ნახე ნურა.

**ტარო**, ს. მაგალ. სიმინდისა, სიმინდის ღეროები მარცვლებითა სავსე, стебель кукурузы съ зернами.

**ტაროსი**, ს. დარი, ამინდი; დრო; погода; година, время, ვეფხ. 699, 1054; ჩახრ. 56; კარგი ტაროსი, хорошая погода; ავი ტაროსი, дурная погода.

**ტარსიკონი**, ს. სახტიანი, შეღებული სამოგვე. сафьянъ бараній. გამოსლ. 45—7; 25—4.

**ტარატა**, ს. ყბედი, ჭორხაბარა, пустомеля.

**ტარტარი**, ს. ცუდი ლაპარაკი, ყბედობა, болтовня, **ტარტარება**, ს. ცუდი ლაპარაკი ყბედობა, болтовня, **ტარტარება** (ვჰტარტარებ, ვიტარტარებ, -რე), ზ. უ. ვჰყბედობ, ვროტავ. ვროშავ, болтать, რუსუდ. 964.

**ტარტაროზი** (ბერძნ.), ს. ჯოჯოხეთი, адъ, 2 პეტრე. 2—4.

**ტარტმანი** (ვჰტარტმანებ, -ნე), ზ. უ. ფეხზედ ვერა ვჰდგევარ, ვბარბაცებ, нестоять на ногахъ, шататься, ნ. ტორტმანი.

**ტარუღა** (სპარს.), ს. ქალაქის უფროსი, პოლიციმეის-ტარი, полицiймейстеръ, ანტ. 4—32.

**ტარფი**, ს. ბოხჩა მოთხვით ნაკერი ოქრომკედითა; платокъ съ четырехъ сторонъ вышитый золотомъ.

**ტარხუნა** (სპარს.), ს. მცენ. эстрагонъ, ბიან. ლ.

**ჯასტი**, ნ. ტაშტი.

**ტატაბო**, ს. დიდი და ფართო ღილი, большая пуго-[вица.

**ტატანი**, ს. ვარსკვლავ მორბედი, რომელიც ლამე გამოჩნდება და თანადვე გაქრება, блудящіе огни.

**ტატაში**, ს. კუროსთავი, ნარი დიდი, волчецъ, чертополохъ, ბუნ. ლ.: остролистъ, ერის. ლ.

**ტატაში რკინისა?** ხეილ. 28, 23?

**ტატშატი**, ხეილ. 29?

**ტაფარაკი, იმერეთის**, ნ. ჩილიკა ჯოხი; ბაქრ. 188.

**ტატუი ფეხი**, ს. грязная нога.

**ტაფა, ტაფაკი** (არაბ.), ს. არა ღრმა ქვაბი ტარიანი მოსაწვავად მწვადისა, сковородка, 2 მეფ. 13—9; ლევიტ. 2—5; ეზეკ. 4—3; **ტაფამწვარი**, ს. ტაფაზედ მომწვარი რამ; жаренное на сковородкѣ; оладья, ტიმ. 53; იმერულად ერბო კვერცხ. яишница.

**ტაფელი**, ნ. ჩილიკა ჯოხი.

**ტაფჭალოვანი ადგილი**, ს. დაბლობი ადგილი, низменное мѣсто, მარტ. 2—77.

**ტაღანა**, ნ. ტაგანა; **ტაღარი**, ნ. ტაგანი.

**ტაღმა**, სახაყო გარდასახადი, пошлина, 1 ქართლ. 389.

**ტაღმა**, ს. გუნდი მხედრობისა, отрядъ войска, 1 ქართლ. 216.

**ტაყტაყი**, ს. მცენარეა? ბუნ. ლ.

**ტაში, ტაშის-კვრა, ტაშის-ცემა**, სს. შემოკვრა ხელის ნებისა ნებზედ; рукоплесканіе, (ტაშს

ვუკრავ, -ვჰცემ), ზ. მ. рукоплескать, бить въ ладоши.

**ტაშილი, ტაშიყი,** ს. ქორთ საუზმე, кормленіе ястребовъ въ утреннее время; ქილ. 54; საბ. ლ.

**ტაშტი** (სპარს.), ს. ხელ-საბანი, ლაგანი მეტალისა, тазъ, **ტაშტ-აზრაკი,** рукомойникъ и тазъ, დარეჯ. 96—2.

**ტაცება** (ვჰსტაცებ, -ცე), ზ. მ. ძალით წავართმევ, წავჰგლეჯ, выхватить; схватить; -ხელსა, схватить за руку, (ვიტაცებ, -ცე), ზ. მიჩ. დავიტაცებ, ავიკლებ, расхищать, похищать, თვალს იტაცებს, приковываетъ глазъ, მტაცებ ხელსა, хватаешь меня за руку; (ვიტაცები, -ცე), ზ. ვ. დატაცებულ ვიქმნები, быть расхищену; ნავი იტაცებოდა, корабль носился; დაბად. 7—18; (ვეტაცები, -ცე), ზ. თვ. ვეჭიდები, хвататься.

**ტაძარი** (სომხ.), ს. სახლი სალოცავი ღვთისა; სალოცავი კერპთა; პალატი მეფეთა ან მთავართა, სადაცა იგინი ბჭობდნენ და სამართლობდნენ; храмъ; палата, дворецъ, гдѣ производился судъ; მატ. 21—12; ლუკ. 1—9; საქმ. 19—24, 27; მარკ. 15—16; **ტაძრად მიყვანება,** ს. დღესასწაული, Введеніе во храмъ; **ტაძრეული,** ზედ. სასახლისა, дворцовый, придворный, 1 ქართლ. 180; ან მეფისმხლებელნი ომში, царская дружина, 2 ქართლ. 17; 1 ქართლ. 245; 180; -აზნაური, царскій дворянинъ, ალბ. 2; **ტაძრეულობა,** ს. დარბაისლობა, вельможство, **ტაძრობა,** ს. დარბაზობა, პურობა, ლხინი, ნადიმი დღესასწაულობით, пиръ, იობ. 1—5.

**ტახი,** ს. მამალი ღორი, ეშვი, кабанъ.

**ტახტა,** ნ. **ტახტი.**

**ტახტი** (სპარს.), ს. დალიჭი; საჯდომი; престолъ, тронъ; софа, диванъ; ტახტის ქალაქი, столица, ტახტზედ აღსლვა, восшествіе на престолъ; **ტახტი** ან **ტახტა ცხენის** უნაგირისა, остовъ сѣдла, ვეფხ. 439, განმ. თ; გორგ. 180; დარეჯ. 2—12, 87, 99; **ტახტოსანი,** ს. ტახტის მქონებელი, престольный; **ტახტ-რევანდი,** ს. ქეჯაო, მოაბა, портъ-шезъ, ანტ. 26; ვეფხ. 1416, თ. განმ. **ტახტიანი,** ზედ. имѣющій диванъ.

**ტაჯაგანი, ტაჯგანი,** ს. ერთგვარი მათრახი, плеть, 1 ქართლ. 283; ნ. მათრახი.

**ტბა,** ს. მცირე, ზღვა; ლუკ. 5—1; ფსალ. 106—35; 113—8; ზოგჯერმე ნავთ-სადგური, საქმ. 27—12; 13; озеро; ин. пристань; ტბა მელნისა, ე. ი. შავი თვალები, черные глаза, ვეფხ. 1003.

**ტბორე,** ს. ცუდი გუბე ან ჭაობი, лужа, болото.

**ტეგანი,** ს. სადაფა ბალახი და არა ტარხუნა, поганъ, ერის. ლ. рута; ლუკა. 11—42; ბუნ. ლ.

**ტევა, ტევება** (ვუ, -ვე; ან ვჰსტევ, -ტე), ზ. მ. დავაგდებ, გავუშვებ; ხელს ავიღებ; მოვუტევ, მოვუხევ, მაგალ. ძაღლსა, оставлять, пускать; попускать, натравлять на кого напр. собакъ; 1 მეფეთ. 18—3; ქილ. 21; -ქორსა, пускать ястреба; (ვიტევ, -ტიე; ვიტევებ, -ვე), ზ. მიჩ. დავიტევ, вмѣщать въ себѣ; მინდორი ვერ იტევდა, площадь не вмѣщала, ვისრ. 83; მიტევებ ან მტევ, იმერ. მტოვ, დაბად. 20—8; оставляешь меня; ты позволяешь мнѣ, მროვ. 43; ვისრ. 83; საქმ. 8—21; 27—7; 28—4; მიტევე შესვლად, позволь мнѣ войдти, დაბად. 38—37; ანტ. 6—9; **ტევინებინება** (ვა), ზ. სხმ. გავაშვებინებ, заставить, оставить.

**ტევნა** (ვსტევნი, -ნე), ზ. მ. დავსტევ, помѣщать, (ვეტევი, -ტიე), ზ. თვ. დავეტევი, помѣщаться.

**ტევანი,** ს. მტევანი, виноградная кисть.

**ტევთიდა,** ნახე **ზუმილი; ტევნიანი,** ნ. **თითმავალა.**

**ტევრება** (ვა), учащать, дѣлать частымъ, ჩახრ. 47, ვაჩრდილებ, оттѣнять.

**ტევრი,** ს. დიდი და ხშირი ტყე; чаща, густой лѣсъ, სახენი ამისნი არიან: **გორომი** მცირე ტყე საშუალ მინდვრისა; **მაღნარი** ტყე შამბიანი და ხშირი მთაზედ; **ბუჩქი** დაბალი და მცირე ტყე, **ჯაგი და ჩირგვი,** ბუჩქზედ უმცირესი ტყე; **ჭალა,** ტყე მდინარის პირსა და დაბალთა ადგილზედ; **წნორი, წარბეფი და მარნეული,** ტირიფის ტყე; თვითოეულთა ხეთა ერთად მდგართა ბოლოს დაესმის მარცვალი ნარი, მაგალ. ფიჭვი, ფიჭვნარი; მუხა, მუხნარი; თხილი, თხილნარი, ძეძვი, ძეძვნარი, ჯაგი ჯაგნარი და სხ. ტევრი მელექსეთ უხმარიათ წამწამად, ვეფხ. 999; ტევრი თმისა, ე. ი. ხშირი თმა, ვეფხ. 225; **ტევნარი,** იგივე ტევრი; **ტევნარიანობა,** ს. ტევრიანი ადგილი, лѣсистость.

**ტეზი,** ს. ნედლი და ცუდი შეშა, сырые дрова.

**ტელესკოპი** (ბერძნ.), ს. ჭოგრი, телескопъ.

**ტენა** (ვჰსტენ, -ნე), ზ. მ. მჭიდროდ ავავსებ, ვჰსტკეც, გავსტენ, набивать, наколачивать: совать; პირში ვჰსტენ, набивать кому ротъ; (ვიტენები, -ნე), ზ. ვნ. მჭიდროდ ავივსებ, набивать себѣ, რას იტენები, чѣмъ ты набиваешь себѣ животъ, (ვეტენები, -ნე), ზ. თვ. ვეჩრები, соваться.

**ტენი,** ს. ჟანტი, ნოტიობა, მცირე სისველე, сырость, ქიმ. 239; **ტენისჭია,** ს. მწერი, кавсякъ, насѣк. **ტენიანი,** ზედ. сырой.

**ტენონი,** ს. მგრძნობელი ძარღვი, нервъ.

**ტენცო,** ს. წყლის პიტნა, მცენ. водяная мята, ბუნ. ლ.; душица полевая, ერის. ლ.

**ტერება** (ვეტერები, -რე), ზ. თვ. შევეწევი, საფარველს ქვეშ-ვიყოლიებ, ვეშველები; ვეტრელები, ნ. ტრელება; покровительствовать, защищать; ნახე ტერი; (ვეტერები თავსა), ე. ი. თავს მოვუვლი, შევეწევი, охранять себя, ვეფხ. 645; ღმერთი მცა მას ეტერების, Богъ да хранитъ его, ვეფხ. 1292; ტერება თავისა, ე. ი. სიფთხილე, გაფთხილება თავის предосторожность, защита себя, ვეფხ. 1392.

**ტერევინთო** (ბერძნ.), ს. ბელეკონი, терпентинъ.

**ტერტერა** (სომხ.), ს. მღვდელი სომხურად, священникъ армянскій.

**ტერი,** ს. გადასაფარებელი; საფარველი; ვეფხ. 1392; 2 მეფეთ. 17—18; ეს სიტყვა დაბეჭდილს დაბადებაში არ იპოვება, და მუხლი რომელიც მოყვანილია უაზროა: და მოიღო დედაკაცმან და დააფარა პირსა ზედა ხნარცვისასა და სხ. რა მოიღო, დედაკაცმა დასაფარებლად ორმოს ხნარცვისა? ძველს დაბადებაში, როგორც ჰჩანს საბას ლექსიკონისაგან ტერი ეწერა; საბას ლექსიკონში ტერი გან-

მარცვზულია ასრე: ზოგადი ქვეშ გასაშლელი და-საგებელი საფენი, რომელ არიან: ორხოვა, ნოხი, ხალიჩა, ფარდაგი, ქუნთა, ხირაული, შათქუნი, ტაბა-სტო ან ლეიბი, ნაალი, ჩალახეში, საბანი, ბალიში და მისთანანი; покрывало; покровительство; у Саввы Орб. всякая постилка, напр. коверъ, тюфякъ и т. п.; საცრიო ნ. ტრელი.

**ტერი**, ს. მტერი, врагъ, ვისრ. 18.

**ტერფვა** (ვჰ), ზ. მ. оставлять слѣды.

**ტერფი**, ს. ფეხის გული, пята, стопа, დაბად. 14—24; 49—18; ვეფხ. 76, 1354; ან ჩლიქი ცხენისა, копыто, რუსუდ. ქართლ. ლ.; მრავლ. ტერფები, სამღვდელო-მთავროს მანტიის სამხრები სხვა და სხვა ფერისა, უფრო წითელი; скрижалы на мантіи, **ზომის ტერფი**, ე. ი. ამ გვარი ხუთი ტერფი არს ერთი ნაბიჯი ან ორჯელ ფეხის გარდადგმა; пядень, пядь, ცხენის ტერფი, раковина у копыта, ტერფიდამ ვიდრე თავამდე, съ ногъ до головы; 1 ქართლ. 18.

**ტერფმოსილი**, ზედ. ჩლიქებიანი ოთხფეხი, имѣющій копыто, ნემეს. 1.

**ტეტრიქსი** (ბერძნ.), ს. მფრინვ. зуй; ნ. ჩ. ლ. тетеревъ кавказскій, ერისთ. ლ.

**ტეტრი, ტეტერი**, ს. სულელი, глупый; педактъ.

**ტეხა**, სხ. ломаніе, ломка; ломъ (боль); ტეხა მეხისა, ударъ грома; ტეხა თავისა, сильная головная боль, გულმან ტეხა დაუწყო, у него сердце стало ныть, კაცია. 99; მუცლის ტეხა, рѣзь въ животѣ, (ვჰტეხ, ვჰსტეხ, -ხე), ზ. მ. ვამტვრევ, შევჰმუსრავ; бить, ломать, -პურსა, ломать хлѣбъ; -ფიცსა, нарушить клятву; გუჯ. 8; (ვიტეხ, მაგალ. თავსა), ზ. მიჩ. сломать себѣ голову, ნუ მიტეხ პურსა, не лишай меня куска хлѣба, ჩონგ. 98; (ვუტეხ თავსა, პირობასა), ზ. მიჩ. сломить кому голову, нарушить данное слово; (მტეხს, მტეხა), ზ. მიჩ. მტკივა თავი და სხ. ломитъ (боль), **ნატეხი**, обломокъ, **სატეხი**, ზედ. ломкій; подлежащій ломкѣ.

**ტეხური**, ს. მძაფრი ყინვა, трескучій морозъ.

**ტვია**, ს. გია მცენ. можжевельникъ казацкій, ბუნ. ლ.; ნ. ჩ. ლ.; ივანე ბატ. ლ.; პ. ფ. ლ.; ისაი. 55—13; мирта, ერის. ლ.

**ტვინთხელი**, ზედ. глуповатый, -ლობა, глуповатость, ივერია № 1—114.

**ტვინი**, ს. ჩჩვილი კერძო და ცხიმი თავის სარქველისა და სხვათა ძვალთა, мозгъ; ტვინიანი, ტვინოვანი, ზედ. ტვინით ან სიმსუქნით გატენილი, мозговой; тучный, жирный; ფსალ. 65—14.

**ტვირთვა** (ვსტვირთავ, -თე), ზ. მ. ტვირთს დავუდებ; ვამძიმებ, საქმეს დავსდებ; нагружать; обременять; (ვიტვირთავ, -თე), ზ. მიჩ. თავზედ ავიდებ ტვირთსა; нести тяжесть; брать на себя бремя; ერისთ. 76; (მიტვირთავს), ზ. მიჩ. მიკისრავს, კისერზედ ვიდებ, я беру на свою отвѣтственность; გალატ. 8—18; რუსუდ. 342; ქილ. 50; იტვირთოს სარჯელი, ე. ი. დასჯა მიიღოს, пусть подвергнется наказанію, (ვიტვირთვი, -თვე; -თვოდი ან თვიდე), носить бремя, გამოს. 28—30; **ტვირთული**, навьюченный, нагруженный, ვეფხ. 1027; **მტვირთავ, -თველი**, მიმღ. берущій на себя, 2 ქართლ. 363.

**ტვირთი**, ს. საღები ურემთა, გემთა; საპალნე კაცთა ან ხვასტანგთა; სიმძიმე; бремя, грузъ, поклажа; ноша, ფსალ. 37—4; 80—6; საქმ. 27—18; სიბრ. 68; ტვირთ-მძიმე, ზედ. დამძიმებული ტვირთით, тяжеловѣсный, обремененный, მატ. 11 — 28; 23—4; **ტვირთობა**, ს. ღებულობა, რომელა მებოტონის სიმძიმის გადატანა გლეხთაგან, повинность, по которой крестьяне въ Имеретіи должны были переносить тяжести, принадлежащія ихъ помѣщику; зап. Геогр. Кавк. Общ. № 7, ст. 46; **ტვირთულობა** (ვჰტვირთულობ, სრ. არა აქვს; брать на себя бремя, ერისთ. 2—116.

**ტვიფარი**, ს. სახე ბეჭდის დასმულისა, ან მოჭრილის ქვაზედ მხატვრობისა; слѣпокъ печати; эстампъ, отпечатокъ; **ტვიფრვა** (ვჰსტვიფრავ, -ფრე), ზ. მ. აღვჰბეჭდავ, отпечатать, დაბად. 44—11; საბ. ლ.

**ტვიფი**, ს. ჰაერი კვამლივით შესქელებული, густой воздухъ.

**ტვიქი**, ს. მაღალი სასხდომი მრავალთა გარემოვლებით, ბემი, ბემონი, ტოგუნი; амфитеатръ.

**ტიალი**, ს. დატევებული, ოხერი, დაცარიელებული; пустошь; вещь покинутая, оставленная; -მინდორი, степь, ტიალი ტყე, дремучій лѣсъ; შე ოხერო ტიალო, ты безъ дома и крова; ტიალი მზისა, ე. ი. მცირე მზის შუქი ჩასვლის დროს; блескъ солнечныхъ лучей во время заката; ვეფხ. 622.

**ტიარი** (ლათინ.), ს. თავსაბურველი ხოირი, тіара, ეზეკ. 23—15; დან. 3—21.

**ტიბიკონი** (ბერძნ.), ს. წიგნი, რომელიც იპყრობს წესსა ან განკარგულებასა სამღვთო სამსახურისა, правило, уставъ церкви.

**ტიბჟირი**, ს. ჯარას ტარი, კვირის ტავი, веретено.

**ტიგრი**, ს. მხეცი ვეფხვის გვარი, тигръ.

**ტივი**, ს. ძელნი ერთად შეკრულნი მდინარეზედ სატარებლად, плотъ.

**ტივტივი**, ს. წყლისაგან პირზედ მოგდება რისამე, плаваніе на поверхности воды; ივერია № 1—88.

**ტიზი**, ს. რიკი, კოლტის ჩხირი, საცობი, пробка, затычка.

**ტიკი, ტიკჭორა** (სომხ.), ტიკი და ჭური, თხიერი, бурдюкъ, мѣхъ винный; **ტიკი-ტომარა**, ს. ტყავის ტომარა, кожанный мѣшокъ; გუჯ. 9; ვისი ტიკიტომარა ხარ, ჩონგ. 122.

**ტიკინა**, ს. მუცლის ჭუჭყუნი, бурчаніе въ животѣ, საბ. ლ.; ბუნ. ლ.

**ტიკინი** (სომხ.), ს. კუკი, ჭუპრი, кукла.

**ტიკტიკი**, სხ. ყრმის ლაპარაკი, лепетъ, говоръ младенца.

**ტიკტიკება** (ვჰსტიკტიკებ, სრ. არა აქვს; ვიტიკტიკებ, -კე), ზ. უ. ყრმათა თვის: ვჰლაპარაკობ, лепетать, ჩონგ. 155; (ვატიკტიკებ, -კე), ზ. მ. ყრმას ვაიძულებ ლაპარაკსა, заставить лепетать.

**ტილი**, ს. მკბენარი, вошь, **ტილების კვერცხი**, гнида, **ტილის ბალახი**, ს. მცენ. вшивая трава, ბუნ. ლ., **ტილიანი, ტილებიანი**, ზედ. ტილების მქონე, вшивый, -ნობა, ს. вшивость; **ტილიანება** (ვა), ზ. მ. вшивить, **ტილი პურისა**, долгоносикъ, хлѣбный червь, ერის. ლ.; **ტილი ქათმისა**, гаммазъ; ერის ლ.

**ტილისმა** (არაბ.), ს. მოხიბლვა, თვალთ მაქცობა

გრძნებით შეკურა; ბაზმანდი, რომელსაც შეიბმენ მკლავსა განსარინებელად ვნებისაგან ან მავნეთა; შავთ. 19, 102; очарованіе, заколдованіе, чародѣйство; амулетъ, талисманъ.

**ტილო** (ლათ.). ს. სელთა ან კანაფთაგან ნაქსოვი ლარი ან სამოსელი, ქათანი, холстъ, **ტილოს მენძი**, пакля.

**ტიმონი**, ს. ნავთ სამართი ფიცარი, აფთიონი, მხერვალი, საჭე, პიდალო, руль, кормило.

**ტიმონი** (ბერძნ.), ს. ველის ანისული, ხე ურცა, дикій базиликъ, чедрецъ; ბუნ. ლ.

**ტიმპანი** (ბერძნ.), ს. სალაშქრო საკრავი ან ებანი, ბობღანი, тимпанъ, барабанъ, бубны, литавра.

**ტინი**, ს. კლდე მაღალი და დაუშხალველი, высокая и отвѣсная скала; ვეფხ. 415; **ტინიკ-ლდე**, იგივე ტინი; ვეფხ. 1020; ვისრ. 46; დარეჯ. 116; **ტინური**, ზედ. скалистый, ქილ. 109.

**ტიპიკონი**, ნ. ტიბიკონი.

**ტირანი** (ბერძნ.), ს. მძლავრი, მტანჯველი, тиранъ, მარტ. 2—161.

**ტირება** (ვა), ზ. მ. ცრემლს ვადინებინებ, заставить плакать, ვეფხ. 142; მატირებ, вынуждаешь меня лить слезы, სიბრ. 147; (მიტირებ, -რე), ზ. მიჩ. ჩემთვის ცრემლს ჩამოჰყრი, ты станешь оплакивать меня; სიბრ. 125; 2 ქართლ. 524; ვეფხ. 156; დიაცი და მამაცი ზედა მტიროდეს, мужчины и женщины оплакивали меня; ვისრ. 124; გული მეტიროდა, сердце ныло, (ვიტარებ, -რე), ზ. მიჩ. ცრემლსა ვჰყრი, плакать, ვიტრებ ქმარსა, оплакиваю мужа.

**ტირილი**, სხ. მწუხარების გამოჩენა ცრემლის ღვრითა; плачъ, рыданіе, სახენი ამისნი არიან, **ქვითინი, ქვითქვითი, კოკოცება** არს მოუთქმელად ტირილი; **ვაება** და **გოდება** მოთქმით და ოხრვით ტირილი; **ზრუნი**, შებანება მოტირალთაგან; **გლოვა**, მიცვალებულთა თვის შავის შემოსა და ტირილი ხან დაზმით; **ხლუკ-ხლუკი**, გულის ამოსკვნით ტირილი; წუწუნი, უცრემლო და უგვანო ტირილი; **ბღუჭრიალი, ღრიალი** და **ბღავილი**, ყრმათა მაღალი და ცუდი ტირილი; **წკმუკილი და წკმუტუნი** ტირილი ლეკვთა; **ღმუვილი**, დიდთა მხეცთა ტირილი; მატ. 2—18; 8—12; ფსალ. 6—8; (ვჰსტირ, -რი, სრ. არა აქვს), ზ. უ. ცრემლსა ვჰღვრი, плакать, **ნატირი, ნატირალი**, плакавшій, **მტირალი**, плачущій, **სატირალი**, ზედ. плачевный.

**ტირისდენი**, ს. დეკემბერი, ქრისტეშობის თთვე, декабрь.

**ტირისკონი**, ს. ნოემბერი, ноябрь.

**ტირიფი**, ს. მცენ. ива, ბუნ. ლ. ერისთ. ლ.; ლევიტ. 23—38; სახენი ამისნი არიან: **მეწნი** და **ნერგნი** გრძელ ფურცლებიანი კაცთაგან დარგული; **მდგნარი** ან **კატა ტირიფა**, ფართო ფურცლოვანი; **წნორი**, თვით მდგარი ჭალათა და მდინარის პირთა ზედა; **მარნეული**, ვენახი შესაკრავი ტირიფი ან შესაყელავი.

**ტიტა**, ს. ყვავილი, лѣсной тюльпанъ, -ტყიური, ს. მცენ. чаберъ, перечная трава, lepidium.

**ტიტველი**, ზედ. შიშველი, нагой, ტიტველ შიშველი, ზედ. იგივე ტიტველი; **ტიტველა**, ზზ. შიშველა, наго, наголо, **ტიტვლება** (ვატიტვლებ, -ლე), ზ. მ. გავაშიშვლებ, ტანთ გავხდი, оголять, 2 ქართლ. 441; (ვჰტიტვლდები), ზ. ვდ. გავშიშვლდები, оголяться.

**ტიტი**, მარტივად არ იხმარების, გარნა რთულად მაგალ. დატიტული, იქ ნახე.

**ტიტიბი**, ს. ბროწეული ქერქი შავის სღებავი, гранатная корка, употребляемая въ черную краску.

**ტიტინი**, სხ. ტიკტიკი, лепетъ, **ტიტინება** (ვჰტიტინებ, ვიტიტინებ, -ნე), ზ. უ. ვჰტიკტიკებ, лепетать, რუსუდ. 957; (ვატიტინებ, -ნე), ზ. მ. ვატიკტიკებ, заставить лепетать.

**ტიტკნა** (ვსტიტკნი; -ნე), ს. ვსჭუჭყნი, ვჰხრუკავ, мять, комкать.

**ტიტლიკანი**, ზედ. ტიტველი, შიშველი, нагій.

**ტიტლო, ტიტული** (ლათინ.), ს. ზედა წარწერა კაცთა ღირსებისა ან სახელი ღირსებისა, ხარისხისა, титулъ.

**ტიფი**, ს. მფრინ. сычъ, совушка, ბუნ. ლ.; рыболовка, чайка; 2 სჯული. 14—19.

**ტიფონი**, ს. წყლის ძეგლი ზღვაში; смерчъ.

**ტიხი**, ს. ნიშანი, чудо; ტიხი დაეკვეთა случилось чудо, მარტ. 13—1; 180—2.

**ტკაცი, ტკაცანი**, ს. ტკრციალი, ჭექა, трескъ, щелкъ, хлопъ, бацъ, ვეფხ. 819; ტკაცანი მარილისა ცეცხლში, трескъ соли въ огнѣ, ტკაცი ტკუცი, იგივე ტკაცი, хлопъ, трескъ, გორგ. 282; **ტკაცუნება** (ვა), ზ. მ. ვატკრციალებ, ვსჭექ, производить трескъ, (ვჰსტკაცუნებ, -ნე), ტკაცი ტკუცი გამიდის), ზ. მ. трещать, производить трескъ.

**ტკბანური**, ს. წყლაპუნი პირისა. щелканіе языкомъ.

**ტკბილეულები, ტკბილი საჭმელები**, сласти.

**ტკბილი**, ზედ. სასიამოვნო გემო ვითარცა თაფლისა, შაქრისა; მატ. 11—30; იაკობ. 3—11; საამო, სასიხარულო, სალხინო, საშვებელი; ვეფხ. 1299; ახალი დაწურვილი მაჭარი ან თვით ღვინო, საქმ. 2—13; კვერი, თათარა; ზოგჯერმე: სახიერი, ფსალ. 24—8; 33—8; 51—9; сладкій; пріятный; молодое и сладкое вино; сладкая постила изъ винограднаго сока; благій, ტკბილი სასმელი, сладкій напитокъ; ტბილი ვაშლი, сладкое яблоко, ტკბილი ხმა, пріятный голосъ; ტკბილი სიტყვა, ласковое слово, -კაცი, ласковый человѣкъ, 1 პეტრ. 2—19; ერთი კოკა ტკბილი, одно ведро молодаго вина; სამ. ვახ. 119; დასტ. 5, ტკბილი ლექსი, звучные стихи; ვეფხ. 5; ტკბილის გულით, съ теплою душею; ტკბილსა მწარედ ჰპოვებ, ე. ი. მშვიდობას დიდის ჭირით ან სიმწარით იშოვნიო, пріятное въ жизни съ трудомъ найдешь; ვეფხ. 872; ტკბილად, -მოუბარი, сладкорѣчивый, ვეფხ. 895, **ტკბილება** (ვა), ზ. მ. ტკბილ ვჰყოფ, подслащать, (ვჰტკბილდები, -დი), ზ. ვდ. ტკბილი შევიქმნები, дѣлаться сладкимъ, **ტკბილობა**, ს. სიტკბო; კეთილად შეწყნარება, сладость, мягкость въ обращеніи; ქილ. 422; **ტკბობა** (ვატკბობ, -ბე), ზ. მ. დავატკბობ, подслащать; услаждать; ატკბენ შენი ყურნი, услади свой слухъ, ერისთ. 59; სიტყვას პირსა შიგან შაქარსა-

ვით ატკბობდა, ვისრ. 135, изъ устъ его лилась сладкая рѣчь; (ვსტკბი, -ბე, უსრ. ვჰსტკბოდი, ერისთ. 5; ვსტკბები, ჰსტკბი), ზ. უ. დავტკბები, ტკბილი შევიქმნები, становиться сладкимъ; услаждаться; ერისთ. 2—95, 110; (ვუტკბები, ვუტკბი), ზ. ვნ. კეთილად შევიწყნარებ, ласково принять кого либо; (მატკბობ, -ბე), ზ. მიჩ. დამატკბობ, მანუგეშებ, მახიამოვნებ, услаждаешь, утѣшаешь меня, ანტ. 40; ტიმ. 172; (მეტკბობის, -ბა), ზ. მიჩ. ტკბილად მეჩვენება, მაგალ. გემო პირში ეტკბობის, вкусъ сладости у него долго остается въ роту, ქილ. 392; **ტკბუნება** (ვა), ზ. მ. ვახიამოვნებ, услаждать, ვეფხ. 741.

**ტკენა**, სს. ушибъ, боль; (ვატკენ, -კინე), ზ. მ. დავუშავებ დაკვრით ან წაქცევით, ушибать, причинить боль ударомъ; ვატკენ გულსა, огорчать, ვეფხ. 14; ქილ. 557; თავს ვატკენ, ე. ი. შევაწუხებ, გავრჯი, безпокоить, დაკოდილს ვატკენ, производить боль въ ранѣ, ვეფხ. 592; (ვიტკენ, -კინე, ზ. მიჩ. დავიშავებ; ушибаться; თავს ნუ იტკენთ, не безпокойтесь, (მტკივა, -ვოდა), болитъ у меня, თავი მტკივა, у меня голова болитъ, გული მტკივა, сожалѣю, жаль мнѣ; ვისრ. 167; 145; დავრ. 176; კაცია. 1 ვეფხ. 1405, (მატკენ, -ნს), ты причиняешь мнѣ боль ударомъ, (მეტკინება, -ნა), больно, досадно мнѣ, დავრ. 176; ვისრ. 106; 115; რუსუდ. 305, გული მატკინა, онъ огорчилъ меня, რუსუდ. 654; (ვეტკინები, -ნე); ზ. თვ. ვჰგრძნობ ტკივილსა, чувствовать боль, გული ეტკინა, онъ огорчился.

**ტკეპნა**, სს. топтаніе, (ვჰსტკეპნი, -ნე), ზ. მ. ფეხით გავჰქელავ, დავჰსტკეპნი, დავჰსტერფავ, топтать, трамбовать землю; ვეფხ. 1275; (ვიტკეპნები, -ნე), ზ. ვ. დავიტკეპნები, утрамбовываться.

**ტკეცა** (ვჰსტკეც, -ცე), ზ. მ. ვაბრტყელებ ოქროს, რკინას, площать, раскатывать въ листъ, утаптывать, утрамбовывать.

**ტკეცება**, **-ბის ხმა**, ს. ჯახჯახი, შეხეთქება, трескъ.

**ტკეცი**, ს. მაშა, მარწუხი, ნაკვერცხალთ ასაღები, щипцы.

**ტკვარჩელია**, მცენ. ნ. პაპის ყვერა, дряква.

**ტკველვარება**, სს. ტაშის კვრა, рукоплесканіе, ამოს. 6—5.

**ტკივება** (ვატკივებ, -ვე), ზ. მ. ტკივილს ვაწარმოვებ, вызывать боль; (ვიტკივებ, -ვე), ზ. მიჩ. ვიტკენ, მელმის; მტკივა; გულს შევიტკივებ, чувствовать боль; соболѣзновать, მროვ. 39.

**ტკინება** (ვატკინებ, -ნე), ნ. ტკენა (ვატკენ).

**ტკივილი**, ს. ლმობა, გრძნობა სატკივარისა, боль, ломъ, **თავის ტკივილი**, головная боль, **კბილის ტკივილი**, зубная боль.

**ტკივნეულება**, **-ლობა**, ს. ტკივილი, боль, ქილ. 156.

**ტკივნეული**, больной. [ლ.

**ტკიპა ლობიო**, ს. Dolichos monachalis Brot. ერის.

**ტკიპი**, ს. მწერი მკბენარი ოთხფეხთა, клещъ (насѣк.).

**ტკრეცა** (ვიტკრიცები, -ცე), ზ. მ. დავსივდები. ავბურცდებ დაწვისაგან, припухнуть отъ ожоги,

**ტკრციალი**, **ტკრცოლა**, ს. ხმა საკრავისა ან მტვრევისა; ბუნ. კ. 290; трескъ, (ვჰტკრციალებ, -ლე), ზ. უ. ვჰბგერ, ვჰსჭექ; трещать, издавать трескъ; ვეფხ. 1408; ცეცხლის ტკრციალი, трескъ огня, ტკრციალი ბუკისა, звукъ трубъ.

**ტკუპვა** (ვეტკუპვი, -პე), ზ. თვ. ვეხვევი, მოვეხვევი, ვეკონები, льнуть, прижиматься, обнимать, ანტ. 4—51.

**ტკფოლვა** (ვჰსტკფი, -ფე), ზ. უ. წყლულთა თვის: წითლად მოვჰსჩან, о ранахъ: краснѣть; გამოსლ. 9—11.

**ტლანქი**, ზედ. ქოფიტი, გაქოფიტებული, არ ხუფთად გაკეთებული, грубая, черновая работа.

**ტლაპო**, ს. თხელი ტალახი, жидкая грязь.

**ტლაში-ტლუში**, სს. უგვანი კოცნა, чмоканье.

**ტლე**, ს. თხლე, დანალექი, დურდო, гуща, რუს. ქ. ლ.; ტლე, არაბ. ან სიცხიანის სალბი წამალი, ბალახთაგან შექმნილი, припарка изъ травъ во время воспаленія, ბუნ. ლ.; საბ. ლ.

**ტლიკვი**, ზედ. უროკო, რომელსაც არა მოედების რა, გატლიკული, гладкій, голый; ნ. ჩ. ლ.

**ტლინკი**, ს. ცემა ორისავე უკანა ფეხებითა, მაგალ. ცხენისა, ხარისა, გარნა ერთის ფეხით ითქმის წიხლი, ляганье задними ногами; **-კის ცემა**, лягаться, ბერძნ. სამ. 10; **ტლინკიანი**, ზედ. უკანის ფეხებით მცემელი, брыкливый, **ტლინკვა** (ვჰტლინკავ, -ვე), ზ. ვ. წიხლებს ვისვრი; ვჰტოკავ, ვხტი; брыкаться; скакать, прыгать, не сидѣть на мѣстѣ, სიბრ. 157; (ვიტლინკები, -კე), ზ. ვნ. წიხლებს ვისჳრი, брыкаться, лягаться.

**ტლოშნა**, ს. чмоканье, (ვჰტლოშნი, -ნე), ზ. უ. ვჰლოშნი, უგვანად ვჰკოცნი, чмокать.

**ტლუ**, ზედ. მარტო; ან უშტო ხე; одиночный, голое безъ вѣтвей дерево.

**ტლუბიჭი**, ს. გაქნილი, ვერაგი, плутъ, негодяй; ან უსახლკარო ყმაწვილი, უპატრონო; человѣкъ неимѣющій пріюта и куска хлѣба.

**ტმოშტი**, ს. სამფეხი ჭურჭელი სანოვაგეთ მისართმევი, сосудъ о трехъ ножкахъ, ნ. ჩ. ლ.; საბ. ლ.

**ტოგუნი**, ს. მაღალი საჯდომი გარე მოვლებით, ტვიქი, амфитеатръ.

**ტოვა** (ვჰტოვ, -ვე); ტოვება (ვჰსტოვებ, -ვე), ზ. მ. ვუტევ, გავუშვებ, оставлять, покидать, бросать.

**ტოილო**, ს. ცხენის ფეხთ გასაბმელი, веревка, которою опутываютъ ноги лошадямъ, ვისრ. 162, 190.

**ტოკვა** (ვჰსტოკავ, -კე), ზ. უ. ვჰტლინკავ, ვჰკოტავ, ვბარბაცებ, дрыгать, ёрзать.

**ტოლა**, ნახე ტოლი: გუგული ტრედის ტოლა, кукушка молодая съ голубя.

**ტოლ-ამხანაგები**, ს. сверстники.

**ტოლაობა**, ს. თევზთა და გველთა პეპლვა, случка рыбъ, змѣй.

**ტოლება** (ვატოლებ, -ლე), ზ. მ. შევაფარდებ, შევათანასწორებ, შევატოლებ, შევადარებ, верстать, сравнивать.

**ტოლვიპი**, ს. მაკჳდინებელი ბალახი, аконитъ, борецъ, волчій корень, царь зелье, ბუნ. ლ.

**ტოლი**, ზედ. სავერი; თანასწორი ტანითა, ხნითა,

სიდიდით, равный, равной величины; ровесникъ, сверстникъ, იმ-ტოლი, მდაბ. იმტონი, столько.

**ტოლმა** (თათრ.), ს. საჭმელი, ე. ი. დაკეპილი ხორცი ბრინჯ არეული და გუფთად გაკეთებული და გახვეული ვაზის ან კომბოსტოს ფოთოლში მაწონ დასხმული, мелко изрубленная говядина съ рисомъ, завернутая въ листъ капусты или виноградной лозы, свареная и политая сметаной; толма; ბიანკ. ლ. -კომშისა, სამზ. 41.

**ტოლმეტი**, ზედ. неравный.

**ტოლ-მეტად**, მაგალ. ნასთავი ძაფი, неровно крученная нитка, საბ. ლ.

**ტოლობა**, ს. სისწორე ხნით, равенство.

**ტოლომა** (თათრ.), ს. ბეწვეული, ქურქი, тулупъ, шуба.

**ტოლტოლი**, ზედ. სწორე სიდიდით, ხნით равный ровесный.

**ტოლჩა**, ს. ანტლია, წყლის ამოსაღები ჭიდამ ჭურჭელი, черпало, ведро.

**ტომარა**, ს. საცალო, შთასაყრელი ხორბლისა და მისთანათა, куль, мѣшокъ.

**ტომარი** (სომხ.), **ტომარაკი**, ს. ქარტა, გრაგნილი ან სარჩევი წიგნთა, ზანდუკი, პინაქსი, свитокъ; оглавленіе книги.

**ტომპაკი**, ს. ბრინჯაო, томпакъ.

**ტომი** (ბერძნ.), ს. ნათესაობა, ჩამომავლობა; колѣно, поколѣніе, родъ; нація; 1 მეფე. 10—15, 20; მატ. 19—28; ლუკ. 2—4, 36; ვეფხ. 993, 1 ქართ. 261; ადამისტომი, человѣческій родъ, ვისრ. 123; **ტომობა**, ს. ნათესავობა; поколѣніе, племенность, національность; ტომობა და ჩამომავლობა, поколѣніе и потомство; **ტომელი**, ს. ერთის ტომისაგანი მაგალ. ბრძენთ ტომელო, потомокъ мудрецовъ; ჩახრ. 2.

**ტომი**; ს. ნაწილი წიგნისა ცალკე შეკრული, томъ книги.

**ტოპაზი, ტოპაზიონი** (არაბ.), ს. თეთრი, თლილი იაგუნდი, топазъ, ქიმ. 169.

**ტოპვა** (ვჰსტოპავ, -პე), ზ. უ. ვსჭყუპავ. ვაჭყაპუნებ წყალში ფეხს, топать въ водѣ.

**ტორი**, ს. სამეცხვრო ჯოხი, посохъ пастушій.

**ტორტმანი**, სხ. шатаніе, колебаніе, валкость, ტორტმანება (ვჰტორტმანებ, -ნე), ზ. მ. ვჰბარბაცებ, ვჰტოკავ; ვორჭოფობ, ვჰდაუდეგრაგობ ჰაზრზედ; шататься; колебаться, быть нерѣшительнымъ, шаткимъ, гомозиться, ჩონგ. 44.

**ტორუა, ტოროლა**, ს. მფრინ. жаворонокъ.

**ტოტი** (სომხ.), ს. წინა ფეხი კლანჭიანთა მხეცთა, თათი; დასასრული საწვივეთა და შალვართა; სორეტი, ნაკადული, შტო მდინარეთა, ზღვათა; შტო ხისა; лапа; рукавъ, заливъ рѣки, озера; вѣтвь; конецъ брюкъ; ტოტი ლომისა, львиная лапа, ვეფხ. 1068; მტკვარი განიყოფების მრავალ ტოტად, Кура дѣлится на многіе рукава, ხის ტოტი, вѣтвь дерева, ნიფხვის ტოტი, концы у штановъ.

**ტოფური**, ს. მცენ. სამყურა, медовикъ.

**ტოღა**, აჭარ. ღერი, стебель, ბაქრ. 182.

**ტოღი**, ს. ვეგის ჯდომა, თოხანი, плюцка, бокъ у бабки, საბ. ლ.; ნ. ჩ. ლ.

**ტრაბახი**, ს. კვეხნა, თავის ქება გარდამატებით; უბრალო ლაპარაკი, ლაყბობა, хвастовство; болтовня; **ტრაბახობა** (ვჰ), ზ. უ. ვიკვეხი, თავი მომაქვს; ვროშავ, ვჰყბედობ; хвастать; болтать; пустое городить; **ტრაბახება** (ვა), ზ. მ. დავაკვეხებ; წარამარას ვათქმევინებ, заставить хвастать, городить пустое.

**ტრაკი**, ს. საჯდომი, задница.

**ტრაზანა**, ს. მცენ. звѣробой (раст.); პ. ფ. ლ.

**ტრაკუნი**, ს. ტრაბახი, წარამარა, болтовня, лясы, **ტრაკუნება** (ვა), ზ. უ. ვროშავ, болтать.

**ტრაკუნტი**, ს. თევზია; ბუნ. ლ. порода рыбъ.

**ტრალი**, ს. დიდი მპარავი, страшный воръ; ქილ. 425; ვისრ.

**ტრამა, ტრამალი**, ს. ვრცელი მინდორი უშენი ტიალივით, обширная степь, ვეფხ. 539.

**ტრაპეზი** (ბერძ.), ს. ადგილი საკურთხეველს შუა, რომელზედაც აღესრულების ჟამის წირვა; მონასტერთა შინა საკრებულო სახლი, სადაც დაეგების ძმათა თვის ტაბლა ან მიიღებენ საზრდელსა; სადილი, ვახშამი და სხ. престолъ въ олтарѣ; трапеза, столъ, кушанье; въ монастыряхъ столовая; **ტრაპეზობა**, ს. პურის ჭამა, принятіе пищи, ტიმ. 43.

**ტრაპი**, ნ. ტროპი.

**ტრაქტატი**, ს. პირობის წერილი, трактатъ.

**ტრაყვი**, ს. დიდი რამ უშნო, безобразно большой.

**ტრაწი**, ს. поносъ, помытуха; ტრაწიანი, ზედ. страдающій поносомъ.

**ტრბუ**, ს. ცუღლუტი, вертопрахъ.

**ტრედა**, ს. სოკოს ერთგვარი. порода грибовъ.

**ტრედი**, ს. ცნობილი მფრინველი; голубь, ტრედის ფერი, голубой цвѣтъ, ტრედის ფრად გათენება, разсвѣтъ, **ტრედის ფეხა**, ს. ყურძენია ერთგვარ, сортъ винограда, ერისთ. ლ.

**ტრედი**, ს. ხრახნილთ ქანჩი, гайка.

**ტრედ-ფილი**, ს. სპილენძის როდინი, мѣдная ступка.

**ტრელება** (ვეტრელები, -ლე), ზ. თვ. ფრიად ვეფერები, угождать, ухаживать, прислуживаться, ласкаться; ან ვესაყვარლები, ვენებიერები, любезничать, куры строить.

**ტრელი**, ს. მფერებელი, ласкатель, 1 ქართლ. 269; ქილ. 327; **ტრელობა**, ს. პირფერობა, ласки, მეტაფ. 18, 19; ვაშლი 68.

**ტრვა** (იტრნენ, ე. ი. შეიძრნენ, ნახე შესავალი ასოხი ტ), ზ. უ. ვიძრვი, შევიძვრი, ალვსდგებით წასასვლელად, тронуться съ мѣста, გამსლ. 16—1.

**ტრიალება** (ვა), ზ. მ. ვაბრუნებ, поворачивать, вертѣть, -თვალებსა, поводить глазами, (ვჰტრიალებ ან ვიტრიალები, -ლე), ზ. უ. ვჰბრუნავ, ворочаться, вертѣться, ურმის თვალი ჰტრიალებს; колесо вертится, **ნატრიალები, ტრიალებული**, მიმ. верченный, **სატრიალებელი**, ზედ подлежащій вертѣнію; **მატრიალებელი**, кто вертитъ.

**ტრიალი**, ს. ბრუნვა, вертѣніе, круженіе, вер[тежъ.

**ტრიალი**, ს. უშენი, უდაბური მინდორი, пустошь.

**ტრიალობა** (ვჰტრიალობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰბრუნავ, вертѣться, ოჯახი მარტო ქალზედ ტრიალობს, дѣва является одна поддержкою семьи

**ტრიგონა**, ს. თევზია, порода рыбъ, ზუნ. ლ.
**ტრიზი**, ს. ცხენის ფეხთაგან შესხმული ტალახი, брызги лошадиныхъ копытъ.
**ტრიმისი**, ს. დრაჰკნის მესამედი.
**ტრიობა**, ს. ტრფიალი, любезничанье, куры, ქილ. 346; საბ. ლ.
**ტრიონი**, ს. წერტა, საწერტლით ლალვა; шпорить, ნ. ჩ. ლ.; ფართო სამოსელი მატყლისა, шерстяная широкая одежда, შავთ. 21.
**ტრიპიდი** (ბერძნ.), ს. სიწმინდეთა მოსაგერებელი, რომელიც უჭირავს დიაკვანსა მსხვერპლის შეწირვის დროს, рипида.
**ტრიუმფი** (ბერძნ.), ს. გამარჯვება, მრეობა ან მრეობის დღესასწაული, тріумфъ.
**ტრიფელი**, ს. თეთრი მიწა, ჭიქის საწმენდი, мѣлъ для чистки стеколъ, ქიმ. 215.
**ტრიფსიდა**, ს. მირონის სურნელი, душистое маслянное вещество.
**ტრიქონი**, ს. ნ. სტრიქონი.
**ტრიხაპტონი** (ბერძნ.) ს. ფართო წამოსასხამი; ძვირფასი ფარჩა; драгоцѣнная шелковая матерія; накидка изъ этой матеріи; ნ. ჩ. ლ.
**ტრიცეტკა**, სამზ. 151, ოთხი ტრიცეტკა ერთი ჩარექია?
**ტრო**, ს. სარკმლის ჭიქა ბრტყელი, оконное стекло, საბ. ლ.
**ტროპარი** (ბერძ.), ს. ოხითა, მუხლი დღისა წმინდისა წასაკითხავი ჟამნობათა ზედა; тропарь.
**ტროპი** (ბერძნ.), ს. რიტორულად ხმარება ლექსთა გარდაღებულსა შინა მნიშნველობასა, тропъ риторическая фигура.
**ტროპი**, **ტრაპი**, ს. ზურგის ძვალი, გინა საფუძველი ნავისა; позвоночная кость; остовъ корабля, საბ. ლ.
**ტროპიკი**, **-კოსი** (ბერძნ.), ს. მზის მოსაბრუნი ხაზი ღეოღრაფიულად, тропикъ, поворотный кругъ, ღეოღრ. 9.
**ტრუპანი**, ს. ხელის შალაფი ან სადგისი, буравчикъ, шило
**ტრუსი**, ს. ნატისუსალი, гарь, тяжелый запахъ отъ горѣнія, საბ. ლ.; ნ. ჩ. ლ.
**ტრუშული**, ს. მსხვილი წნულის ლობე ორპირად, плетень.
**ტრუხუნი ღორისა**, ს. хрюканье.
**ტრფიალი**, ს. ტრფიალობის მქონებელი, მოარშიყე, влюбленный; ან თვით სიყვარული, გულის თქმა, სურვილი; მიჯნურობა, любовь, страсть, ვეფხ. 18; ტრფობა (ვატრფობ), очаровать, ოსეს. 2 — 12; ჩახრ. 45; **ტრფიალება** (ვატრფიალებ, -ლე), ზ. მ. გავაარშიყებ, влюблять, заставить любить; ტრფიალობა, ტრფობა, სხ. любовъ, კაცშ. 25; 2 ქართ. 207; (ვჰსტრფიალობ, სრ. არა აქვს; ვეტრფი, -ფე; ვეტარფობი, -ფე, ვეტრფიალები, -ლე); ზ. თვ. ვაშუღობ, ვაშიკობ, ვესაყვარლები, влюбляться; любезничать, куры строить; ვეფხ. 18, 976, 1428, ვისრ. 71; რუსუდ. 256; მეტრფი, ე. ი. მეარშიყები, ухаживаешь за мною; ერისთ. 8.
**ტრფობა** (ვჰსტრფობ, ვსტრფი), восхищаться, радоваться. [მენა.
**ტუბიდი**, ს. ბინა, სადგომი, жилище, საბ. ლ. ნ.

**ტუზვა**, ნახე ამოტუზვა.
**ტუზი**, ს. კიკო სათამაშო ქაღალდში, тузъ (въ картахъ).
**ტუკი** (სომხ.), ს. წლის წიდნა, молодая лоза.
**ტულაობა**, ს. თევზთ პეპლვა, случка рыбъ.
**ტულუმბაში**, ს. ღვინის სმაში უფროსი, старшина во время попойки; ერისთ. 129.
**ტუმბო** (ოსმ.), ს. წყლის ამოსაწოვნელი სოლინარი, насосъ, ფიზიკ. 14; **ტუმბო თევზი**, каракатица, ივან. ბატ. ლ.
**ტუნგია**, ს. მცირე ჩახვი, პარკი, мѣшечикъ.
**ტურა**, ს. გარეული ძაღლი, чекалка, **ტურას ყუჯი**, მცენ. царь трава, ერის. ლ.
**ტურბანი**, ს. რიდე, თავზედ მოსახვევი შალი, тюрбанъ.
**ტურნება** (ვუტურნებ; -ნე), ზ. მ. ვუდარილებ, ვუყარაულებ, подстерегать, караулить, выжидать случая.
**ტურტლი**, ს. თევზთ განავალი; უწმინდურება; рыбій пометъ; нечистота; **ტურტლიანი**, ზედ. გასვრილი, замаранный.
**ტურტლება**, **ტურტლიანება** (ვა), ზ. მ. გავსვრი замарать, испачкать, (ვჰტურტლიანდები, -დი), ზ. ვდ. გავისვრები, испачкаться.
**ტურფა** (არაბ.), ს. ლამაზი, მშვენიერი; ნარნარი, ნაზი; უცხო რამ; милый, красивый, прелестный; нѣжный; ს. рѣдкость; ვეფხ. 8, 37; 121; 338; 347; 426; 470; 1341; 872, რუსუდ. 930; -ქალი, милая женщина, ტურფა ბაღი, прелестный садъ, მიჯნურობა არის ტურფა, любовь нѣжна, -სახლი, красивый домъ; ვეფხ. 605; -ქალაქი, красивый городъ, ქალაქი სავსე ტურფითა, городъ полный рѣдкостями, ვეფხ. 1059; ტურფება (ვა), ზ. მ. მოვალამაზებ, მოვამშვენიერებ, придавать прелестный видъ; (ვეტურფები, -ფე), ზ. თვ. მოვეწონები, нравиться, ვეფხ. 606; მეტურფება, -ფა, онъ нравится мнѣ, მეტურფები, -ფე, ты нравишься мнѣ, **ტურფობა**, ს. სიმშვენიერე, სილამაზე, миловидность, красота, (ვჰსტურფობ, სრ. არა აქვს; ვჰშვენი, красоваться, ვეფხ. 192.
**ტუსაღი**, ს. პატიმარი, арестантъ, узникъ, ყარამ. 382.
**ტუსვა** (ვჰტუსავ, -სე), ზ. მ. გავრუჯავ, გავტუსავ, опалять; ლევიტ. 23 — 13.
**ტუსის სუნი**, ს. ნატისუსალი, гарь, запахъ отъ горенія, паленина, ტუსვილი, მიმ. გატუსვილი, горѣлый.
**ტუტა** (არაბ.), ს. მცენ. ხართუთა, тутовое дерево, дающее черные плоды.
**ტუტი**, ს. ნაცრის წვენი, ნაცარტუტი, щелокъ; შარდი, мочевина.
**ტუტრუჩანა**, **ტუტლუცანა**, ს. მოსულელო გოგო, дурочка.
**ტუტუნი**, ს. დუდუნი, ბუზღუნი, დრტვინვა, ропотъ, **ტუტუნება** (ვა), ზ. მ. ვადრტვინებ, ვაბუზღუნებ, заставлять, ворчать, (ვჰტუტუნებ, -ნე), ზ. უ. ვჰდრტვინავ, ვჰბუზღუნებ, ворчать.
**ტუტუცი**, ს. გიჟი, სულელი (ქალი), глупая, **ტუტუცობა**, ს. გიჟობა, სიგიჟე, глупость, (ვჰ-

ტუტუცობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰგიჟობ, дурить, ერისთ. 2—170; ანტ. 3—64.

**ტუტუი**, ნ. ჭუჭკი.

**ტუფი** (სომხ.), ს. ბოსტნის კვალი, борозда, гряда.

**ტუქსვა**, სხ. выговоръ, порицаніе; (ვჰტუქსავ, -ქსე), ზ. მ. შევრისხავ, ვაყვედრებ, бранить, пенять, ქილ. 415.

**ტუღლური**, ს. მფრინველია?

**ტუჩი**, ს. პირის ორნივე ბაგენი, ლაშები, губы, морда, рыло.

**ტუხი, ტუხი-ტუხი**, შორისდ. ღორთ მოწოდების ხმა, чухъ, слово употребляемое для сзыванія свиней.

**ტუხილი**, ს. ზიზღი, საძაგელობა, мерзость.

**ტუხინი**, ს. ღორთ ხმიანობა, хрюканье. [ბუნ. ლ.

**ტუხტა ვარდი**, ს. მცენ. ლათინ. Anacampseros,

**ტუხტი**, ს. მცენ. алтея, слизь-трава, ნ. ჩ. ლ.; ბუნ. ლ.; ტუხტის ხე, მცენ. Азіятская рожа, ერის. ლ.

**ტფილი, თბილი**, ზედ. ნ. თბილი, теплый; (ვატფობ, -ფე), ზ. მ. გავათბობ, სიტფოს მივსცემ грѣть, согрѣвать; **-ფეჩსა**, топить печку; **ტფილება** (ვა), грѣть, მატფობ, согрѣваешь меня, (ვსტფები, -ფი), ზ. ვდ. გავსთბები, სითბოს მივიღებ, грѣться.

**ტყაბუნა**, ს. განჯაფა ნახე, საბ. ლ.

**ტყავი**, ს. კაცთა და მხეცთა ხორცთ გარეგანი საფარველი გარსი; იობ. 2—4; ეზეკ. 37—6; დაბად. 3—21; ბეწვეული, ქეჩხო; ებრ. 11—37; რუსუდ. 225, 33; ქერქი ხილთა ან ხეთა, კანი; кожа, шкура; мѣхъ на шубу; кора на деревѣ; кожура плодовъ; მოქნილი ტყავი, выдѣланная кожа; -წიგნისა, пергаментъ, **ტყავიერი, ტყავიანი, ტყავთაგანი**, ზედ. кожанный, **ტყავ-კაბა**, ს. კაბა ბეწვ-დაღებული; шубка, шубейка, **ტყაპუჭი**, ს. გლეხთ ჩასაცმელი ტყავ-კაბა, полушубокъ нагольный, **ტყავ-კეცი**, ს. скорлупа; **ტყავ-კეციანი ცხოველნი**, скорлупныя животныя, **ტყავ-გორა**, ს. ჭურთა სარეცხელი, ბლის ქერქისა, მაწაწური, ოფიჭო, საძელი; мочалка для мытья посуды, **ტყა-ვტოლომა**, ს. დიდი და ფართო ბეწვეული, тулупъ; **ტყავება** (ვატყავებ, -ვე), ზ. მ. ტყავს გავაძრობ, გავხდი; გავცარცვავ, გავჰკრეხ; снять, содрать кожу; ограбить, оголить; (ვჰტყავდები, დი), ზ. ვდ. გავიცარცვები, გავიკრიხები; быть ограблену, оголену, მატყავებს, разоряетъ, грабитъ меня.

**ტყაპანი**, ს. დაცემის ხმა, шумъ паденія.

**ტყაპი-ტყუპი**, ს. топотъ, -გამივა, бухнуться.

**ტყაპი-ტყუპით**, მაგალ. ლაპარაკი, ჩახჩახი, трещать, говорить съ шумомъ. [ერის. ლ.

**ტყარა თხილი**, მცენ. გარეული თხილი, лѣщина,

**ტყაფუნი**, ს. ფეხის ხმა, шумъ ногъ, топотъ, стукъ ногами, **-ნება** (ვა), ზ. მ. ფეხებით ვაბაკუნებ, топать ногами; კაცია. 10.

**ტყაუჩა**, ს. მცენ. трава о трехъ цвѣтахъ, быковникъ, ლათინ. verbascum nigrum; ბუნ. ლ.

**ტყაჭი**, ზედ. უგვანი პრტყელი რამ, безобразно плоское что либо; ტყაჭება (ვატყაჭებ, -ჭე), ზ. მ. გავშლართავ, растягивать, растопырить.

**ტყაჭუნი, -ნება** (ვატყაჭუნებ ჭორსა), ზ. მ. ვროშავ, წარამარას ვლაპარაკობ, болтать вздоръ.

**ტყდომა** (ვსტყდები, -დი), ზ. ვდ გავსტყდები, შევიმუსრები, ვიმტვრევი, ломаться, ან მოვუძლურდები, слабѣть, стариться, терять силу; ნ. ტეხა; (ვატყდები, -დი), ზ. უ. თავზედ დავეცემი, დავედები; обрушиться на кого, ვალი მატყდება, ალექს. 109; попасть въ долгъ.

**ტყე**, ს. მრავალნი ხენი ერთად მდგარნი, лѣсъ, **ხეტყე**, строевой лѣсъ, ბურვილი ტყე, дремучій лѣсъ, გატეხილი ტყე, расчищенный лѣсъ, **ტყის თხილი**, ე. ი. გარეული თხილი, лѣщина, (раст.), ერისთ. ლ.; ბაგრ. ბატონ. 72; **ტყის-ლეღვი**, ს. черничіе, лѣсная смоква; **ტყის-მაღდახოზი**, петрушка лѣсная, პ. ფ. ლ.; **ტყის-ქათამა**, მფრინ. вальдшнепъ, ერის. ლ.

**ტყება**, ს. плачъ, вопль; (ვიტყებ, -ბე), ზ. უ. ვვაებ, თავში ვიცემ, ვვალალებ, ვჰგოდებ, ვჰგვრინავ, рыдать, оплакивать, 1 ქართლ. 275, 334; მატ. 2—18; საქმ. 8—2; სამღჳთო წერილში ვიტყების მაგიერად უხმარიათ ვეტყებ, ეტყებდეს, ეტყებდენ, იერემ. 8—2: 16—6, ნ. ტყეპა.

**ტყეებიანი**, ზედ. ტყე მრავალი (ადგილი), лѣсистый.

**ტყემალი**, ს. იმერულად ყომური, слива дикая, ტყემლის მჟავე, кислота изъ лѣсной сливы; **ტყემლოვანი**, ს. ტყემლის ბუჩქი, лѣсъ изъ сливъ, сливнякъ.

**ტყეპა** (ვჰსტყეპ, -პე), ზ. მ. ვჰსცემ, ვჰგვემ, бить, колотить; (ვიტყეპ თავსა), ზ. მიჩ. თავში ვიცემ, бить себя въ голову, (ვიტყეპები, -პე), ზ. ვ. ვიცემები, быть биту; თავში მიტყეპს, бьетъ меня въ голову.

**ტყვა**, სხ. თუმცა არ იხმარება, მაგრამ ჰსწარმოებს ზმნა (ვიტყვი, სრ. ვსთქვი); ნ. თქუმა.

**ტყეშავი**, ნ. შინდანწლა.

**ტყვე**, ს. მონა, ომში ნაშოვნი კაცი, плѣнникъ; невольникъ, рабъ; ტყვედ-ჩავარდა, онъ попалъ въ плѣнъ, въ неволю, **ტყვევება** (ვა), ზ. მ. ტყვედ-დავიჭერ; დავიმონებ; მოვხიბლავ, მოვჰსტაცებ გულსა; брать въ плѣнъ; плѣнять, восхищать; ისაი. 7—13; 2 ქართლ. 270; **მატყვევებ**, ты плѣняешь меня, მირი. 106.

**ტყვევა** (ვატყვევ, სრ. არ აქვს), ზ. მ. ვალაპარაკებ, ენას ჩავუდგამ პირში, заставить говорить, მარკ. 7—37; ან მოვაწევ ვისზედმე რასმე, შევამთხვევ, навлекать, причинять, ნ. მოტყვევა.

**ტყველვა**, სხ. рукоплесканіе, (ვიტყვევლებ, -ლე ხელსა), ტაშსა ვჰსცემ, рукоплескать, იეზეკ. 24—14; ანდ. 53; მარტ. 2—180.

**ტყვენვა**, სხ. опустошеніе, плѣненіе; 1 ქართლ. 33; 63; 2 ქართლ. 138; ისაი. 11—14; ებრ. 1—17; (ვჰსტყვენავ ან ვჰსტყვენვი, -ვე, -ნე), ზ. მ. ავიფორიაქებ, წარვსტყვენავ; დავატყვევებ; опустошать; грабить; раззорять; плѣнить.

**ტყვეობა**, ს. ტყვედ ყოფნა, плѣнъ, ისაი. 33—23; იერემ. 1—3; 2 ქართ. 242.

**ტყვია**, ს. ბრპენი, свинецъ; ტყვიის უმარილი, свинцовыя бѣлила, **ტყვიის-ქვა**, ს. სურინჯი, горная киноварь, сурикъ, ბუნ. ლ.

**ტყვიანი,** ზედ. ტყვეების მქონებელი, обремененый плѣнными, ვეფხ. 459.

**ტყიანი,** ზედ. лѣсной, лѣсистый.

**ტყინება** (ვატყინებ, -ნე), ზ. მ. ცეცხლს ვანთებ, зажигать, ვეფხ. 17, განმ. თ.

**ტყინვა** (ვჰტყინავ, -ნე ან ვეტყინები, -ნე), ზ. უ. ვენთები, ვანთივარ, горѣть; ისაი. 33—12; ეტყინებოდა გული, ныло сердце, 1 ქართლ. 438.

**ტყირინი,** ნ. ქაცვი.

**ტყირპი,** ს. ელენთა; селезенка. ან ჭიპი, пупъ, пупокъ, ბუნ. ლ.; **ტყირპის დაგურა,** სტომაქის დამძიმება და მოშლა, завалъ желудочный.

**ტყიურა ბალახი,** ს. მცენ. ლათინ. carfifolium, თათრ. ყარღბანა, ბუნ. ლ. стародубъ, ერისთ. ლ.

**ტყის-ქათამა,** гагара, მფრინ. რ. ქ. ლ.

**ტყის-ქათამა,** ნ. ტყე.

**ტყლაპი,** ს. ტყემლის თათარა, постила изъ лѣсной груши, გუჯ. 27; დასტ. 172; ან ქალამნის ძირი, подошва лаптей.

**ტყობა** (ვატყობ, -ყე), ზ. მ. შევამცნევი, შევიგნებ, გავიგებ; замѣчать, примѣчать; узнавать; ვატყობ ჩემს თავს, замѣчаю надъ зобою, (ვიტყობ, -ყე), ზ. მიჩ. შევიტყობ, გავიგებ, ვჰტყობულობ, ვჰსცნობულობ, узнавать, смѣкать; (ვეტყობი, ვეტყე), ზ. თვ. შევემეცნები, გავეგები, ვჰსჩან, быть видиму, казаться; მეტყობა, замѣтно на мнѣ, კაცია. 123; ეტყობა, кажется, რუსუდ. 524, 694; კაცია. 112; დავრ. 186, მატყვია, замѣтно на мнѣ, **ტყობინება** (ვატყობინებ, -ნე), ზ. სხმ. ვამცნევ, давать знать, (მატყობინებ, -ნე), ты даешь мнѣ знать; ტყობულობა (ვჰ), узнавать.

**ტყოვანი,** ზედ. ტყიანი, лѣсистый.

**ტყრობა** (ვჰსტყვრები, -ვერ), ზ. უ. მეტად გავსძღები; ვხეთქ, გავსქდები, налопаться, натрескаться, нажраться.

**ტყორცა, -ცნა,** სხ. бросаніе, метаніе; (ვჰტყორც, -ცე; ვჰტყორცნი, -ნე), ზ. მ. შორს ვესვრი, бросать, метать; ვისრ. 145; 1 ქართლ. 18, 29; (ვიტყორცები, -ცე), ზ. ვ. ვისვრი, бросаюсь, кидаюсь, напр. камнемъ; ლოდ. 27.

**ტყრუშული,** ს. მსხვილი წნელის ღობე, частоколъ.

**ტყუპება** (ვეტყუპებ, -პე ან -პნე), ზ. მ. ერთმან ერთ გავუსწორდები, დავუპირდაპირდები, поровняться съ кѣмъ, сблизиться; მოურავ. 42; ხელი ხელსა იტყუპნეს, ყარამ. 154; ударили въ ладоши.

**ტყუპი,** ს. მარჩბივი ან მრჩობლი; близнецы; пара; ვეფხ. 476; 1140; ანტ. 3—26; ტყუპ ტყუპსა ჰშობს, она рождаетъ близнецовъ; სახენი ამისნი არიან: **მარჩბივი,** ორნი ყმანი ერთად დაბადებულნი: **ტყუპი,** ორნი პირუტყვინი ერთად დაბადებულნი; **ტყუპჭი,** ხილნი ორნი ერთად შეერთებულნი; საბ. ლ.

**ტყუება** (ვატყუებ, -ვე; უუსრ. მიტყუებია ან მიტყუვნია, დარეჯ. 2—94; სათ. სრ. მეტყუვა ან მეტყუვნა; უუსრ. მეტყუვნოს, დარეჯ. 49); ზ. მ. ვაბრიყვებ ვაცთუნებ, ვალორებ. обманывать, (ვიტყუებ, -ვე), ზ. მიჩ. მოვიზიდავ, მოვიბირებ, сманить, приманить; (ვუტყუებ, -ვე), ზ. მიჩ. არ დავინდობ, ვუღალატებ, обмануть, измѣнить кому, ფსალმ. 26—12; (ვჰსტყუვდები, -დი), ზ. ვდ. ვჰსცდები, ვჰბრიყვდები: ან გავჰმტყუვნდები. გავჰსცრუვდები, მტყუანი, გამოვალ; обманываться; уличаться; быть обличену во лжи; ჩონგ. 150; მატყუებ, ты обманываешь меня, მიტყუებ, ты сманиваешь меня, უთხრა, ძმო, არ გიტყუე, онъ сказалъ, братъ, я не обманывалъ тебя; ვეფხ. 867.

**ტყუვილი, ტყუილი,** ს. სიტყვა ან საქმე არ მართალი; სიცრუე, ложь, ცოცხალი ტყუვილი, явная ложь; (ვჰსტყუვი, ჰტყუვი ჰსტყუვის; ვჰსტყუვით, ჰტყუვით, ჰტყუვიან ან სტყუინ, ფსალ. 32—18; -ვე), ზ. უ. ვჰსცრუვობ, лгать, быть ложнымъ, ვეფხ. 61; ტყუილად, ზზ. უბრალოდ არა ფრად, напрасно; ტყუვილ, ზზ. უბრალოდ, по напрасну, ტყუვილია, это ложно; ტყუვილება (ვა), обманывать.

**ტყუვობა** (ვჰტყუვობ, -ვე), ზ. უ. ვჰსცრუობ, быть лживымъ.

**ტყუვნება** (ვამტყუვნებ, -ნე), ზ. მ. ვამხილებ, ვაცრუვებ; ვაბრალებ, ბრალს დავსდებ; обличать; обвинять; (ვუ), ზ. მიჩ. ვუღალატებ, измѣнять; (ვემტყუვნები, -ნე), ზ. თვ. ვეცრუვები, измѣнять, обманывать, ალექს. 201.

**ტყურბელა,** ს. ხის სოკო საჭმელი, родъ грибовъ.

**ტყუტყუცია,** ს. მცენ. პაპის-ყვერა, дряква, ერის. ლ.

**ტყუპჭი,** ს. ტყუპი ხილისა; წყვილი; сростіеся фрукты; пара.

## უ.

**უ,** არის ხმოვანი ასო წოდებული უნად; რიცხვში დანიშნავს ოთხასს და ნიშნითურთ უ̃ ოთხასს თუმანს; წვრილის ფულის ანგარიშში 80 ფულსა ან 20 ბისტსა, რომელა 8 შაური ან ორი აბაზი.

**უ,** დაესმის თავად სახელთა: 1 დასანიშნველად უკუთქმისა ან უქონლობისა და შეუდგების ბოლოს ო ან ური, ვითარ: უადგილო, უაზნო, უბედო, უბედური, უკაცო, უკაცური; უმამო, უდედო; უთვალო, უფეხო, უძალო, უძლური, უძილო და სხ. უკუთქმითი მიმღეობანი ბოლოს მიიღებენ მარცვალსა ელი ან რი, ვითარ: უსმელი, უჭმელი, დაუდგრომელი, დაუდეგარი, მოუსვენებელი, მოუსვენარი, დაუწერელი და სხ. 2, ზედ-შესრულთა უაღრესობითისა ხარისხისათა, რომელთა ბოლოს დაერთვის ელი; ვითარ: დიდი,

უდიდესი; მცირე, უმცირესი; მძიმე, უმძიმესი; ფართო, უფართოესი, ან უფართესი; და სხ. ზედ-შესრულნი სახელნი დაბოლოვებულნი მარცვალსა ზედა ლი, ისპობენ მას, ვითარ: კეთილი, უკეთესი და არა უკეთილესი; ტკბილი, უტკბესი და არა უტკბილესი; ზრქელი, უზრქესი; შემდგომნი ზედ-შესრულნი სახელნი იხმარებიან მხოლოდ უაღრესობითად და არა აქვთ დადებითი ხარისხი: უაღრესი, უპირატესი, უარესი, უზესთესი, უდარესი, უხუცესი; ან უპრიანი, უარი, უმალი, უფრო ნაცულად უფროსად; ქარაგმიანნი ლექსნი ამ ასოთი იწყებიან უ̃ი, უფალი; უ̃კი, უკუნითი; უ̃კე, უკუნისამდე.

**ჳ**, უნიბრჯგუ̃ ან უნი მოკლე გამოითქმის საშუალ ვ და უ და არს ნახევარ ხმოვანი ასო: ცჳმა, სჳმა, თქჳმა და სხ. ჳ ბრჯგუსა ხშირად ხმარობენ ნაცვლად ვი: გჳამი, გვამი; ზღჳა, ზღვა; ქჳა, ქვა; და სხ.

**უადგილო**, ზედ. არ მქონი ადგილისა ან უჯერო; неумѣстный; неприличный; безмѣстный; უადგილო ხარჯი, неумѣстная трата денегъ; ქილ. 93; უადგილო ადგილი, мѣсто неподходящее, 1 ქართ. 79; ქილ. 298.

**უადგილო**, ს. უდაბური ადგილ, пустыня, ვეფხ. 211.

**უადგილობა**, ს. უჯერობა, არ შესაბამობა, неумѣстность.

**უადვილესი**, ზედ. легчайшій, მათ. 19—23.

**უადვილო**, ზედ. нелегкій; **-ლობა**, ს. нелегкость.

**უადრესი**, ზედ. შედ. ხარისხისა: ადრე; раннiй, უადრესს, ранѣе, 1 ქართლ. 2.

**უავადო**, ზედ. მთელი, არა სნეული, здоровый, -დობა, здоровье.

**უავი**, ზედ. უდარესი, худшій.

**უავო**, ზედ. незлобный; -ვობა, ს. незлобіе.

**უავჯანდო**, безъ стремянн.

**უაზათო**, ზედ. несвободный, невольный.

**უავგუსტესი**, ზედ. უსამღჳთოესი, უდიდებულესი, августѣйшій, **უავგუსტესობა**, ს. უდიდებულესობა, величество.

**უაზნაურესი**, ზედ. благороднѣйшій, საქმ. 17—10.

**უაზნო**, ზედ. უდიდგვარო, მდაბიო, незнатный, 1 კორინ. 1—28; მარკ. 1—17; ქილ. 542; უაზნობა, ს. незнатность.

**უაზრავი**, ზედ. მოუფიქრებელი, მოულოდნელი, невообразаемый, 1 ქართლ. 249.

**უაზრო**, ზედ. გაუგებელი, ჰაზრისა არ მქონებელი; მოულოდნელი, მოუფიქრებელი; безсмысленный, безтолковый; нежданный, невообразаемый; ვისრ. 33; ქილ. 124; **უაზროდ, ზზ.** მოულოდნელად, нежданно; ვისრ. 97, 183; **უაზრობა**, ს. აზრის არ ქონება, безсмысленность, безтолковость, 2 ქართლ. 541.

**უალაგო ადგილი**, ზედ. неумѣстный, ყარამ 183; **უალაგო ალაგს**, неумѣстно, **-ლაგობა**, ს. неумѣстность.

**უალეთ**, ნ. ალება; ვეფხ. 205.

**უალაფო**, ზედ. бездобычный, -ფობა, ს. бездобычность.

**უალღო**, не чуткій; -ღობა, нечуткость.

**უამათოდ**, безъ нихъ.

**უამაყო**, ზედ. негордый; **-ყობა**, негордость.

**უამარი**, ზედ. უანგარიშო, უთვალავი, безчисленный, ვეფხ. 1314; ვისრ. 17; 1 ქართლ. 306.

**უამბოდ**, ზზ. სახელის უხსენებლად, безъ вѣсти, -დაიკარგა, онъ пропалъ безъ вѣсти, გორგ. 266, რუსუდ. 734.

**უამე, უამებელი, უამი**, ზედ. არ სასიამოვნო, непріятный, მარკ. 2—2; ვისრ. 44, 157; ტიმ. 57; ბუჯ. 9; უამებლობა, ს. არ სიამოვნება, непріятность, ბუჯ. 32; -მამისა, неповиновеніе отцу, ვახტ. სამ. 78; სამ. გ. მ. 15.

**უამე, უამესი** (ამო), ზედ. შედარ. ხარისხი, пріятнѣйшій, ვეფხ. 479; უამეა, пріятнѣе.

**უამინდობა**, ს. უდარობა, ცუდი დარი, непогода, ან მოუსავლობა, неурожай.

**უამისოდ, უამისოთ**, უამისოთაც, ზზ. ამის არ დასწრებითა, безъ него, безъ этого.

**უამისობა**, ს. ამის დაუსწრებლობა, безъ его присутствія, ქილ. 626.

**უამპარტავნე**, негордый; -ვნობა, ს. негордость.

**უამრავი, უამრო**, ზედ. უამარი, უანგარიშო, безчисленный, 1 ქართლ. 306; მარკ. 1—158.

**უამხანაგო, -გო**, ზედ. ამხანაგისა არ მყოლი; უტოლო, უცალო, უმაგალითო, საუცხოვო, სწორ უპოვარი, неимѣющій равного; безподобный, несравненный; ვეფხ. 32, განმ. თ.; რუსუდ. 234, **უამხანაგობა**, ს. ამხანაგის არ ყოლა, неимѣніе товарища, ქილ. 264.

**უანბო**, ზედ. безвѣстный, -ბოდ დაიკარგა, пропалъ безъ вѣсти.

**უანგარიშო**, ზედ. უთვალავი, აურაცხელი, несмѣтный, безчисленный; ვეფხ. 52; **-შოდ**, ზზ. დაუთვლელად, безъ счету, **უანგარიშობა**, ს. დაუთვლელობა; უმრავლესობა; безсчетность; безчисленность.

**უანგარო**, ზედ. არ ანგარი, არ ხარბი, некорыстолюбивый, **უანგარობა**, ს. არ ხარბილობა, безкорыстіе.

**უანდერძო**, ზედ. ანდერძის არა მქონი, неимѣющій завѣщанія, **უანდერძობა**, ს. არა ქონა ანდერძისა, неимѣніе завѣщанія.

**უარაკო**, ზედ. უიგავო, უმაგალითო, безпримѣрный, ვეფხ. 873.

**უარ, უარე**, ზზ. უარეს, უცუდეს, хуже; უარ ვჰხდები, я становлюсь хуже, ვეფხ. 355, რა უარეა მამაცსა სულდიდსა წასვლა გვიანსა, ვეფხ. 792; უარესი რა იქნება კაცისა თვისა, რომელიც თავის სულ-გრძელობითა საქმეს არა შეუდგება, что можетъ быть хуже того, что храбрецъ по своему долготерпѣнію, замѣдляетъ отъѣздъ; ან რა უარეა მამაცს ომშიგან პირის მღმეჭელობა, ვეფხ. 793; ამაზედ უარესი რა იქნებაო რომ მამაცი ომის დროს შიშისაგან პირზედ შეიცვალოსო; что можетъ быть хуже того, когда витязь во время боя измѣнится въ лицѣ (отъ страха).

**უარარაო**, ზედ. არა ფრის მქონი, неимѣющій ничего, კაცია. 55.

**უარე, უარესი**, ზედ. ავზედ უავესი, худшій, ვისრ. 15, 130; ვეფხ. 1293, 1295.

**უარება** (ვუარებ, უსრ. ვუარდი, სრ. ვუარე ან ვიუა-

რებ); ზ. უ. უარს ვიტყვი, отнѣкиваться, отрицать; სამ. ვახტ. 205; ქილ. 516; ვაუარებ, შავთ. 73, заставляю отнѣкиваться.

**უარესობა**, ს. უმდარეობა, худшее состояніе, положеніе, ქილ. 109.

**უარი**, ზედ. ან სახ. უარის მთქმელი; არ გავლენა სათხოვარისა; ცუდი, არ შესაფერი; кто отнѣкивается, отказывается; худой, непристойный; отказъ; ურჩნი და უარნი წავახდინოთ, опустошимъ непокорныхъ и неповинующихся, გორგ. 140; მაგრამ მეტი უარია არა თქმა და ჭირთა მალვა, ვეფხ. 409, худо долго хранить тайну и не высказываться, რა უარი გაეწყობოდა, нельзя было противорѣчить; რუსუდ. 855, **უარის თქუმა** (უარს ვიტყვი ან ვსთქვამ), ზ. უ. არ დავჰყვები, არ ვეთანხმები, отказываться, несоглашаться, **უარის უთქმელად**, неотказывая, **უარის ყოფა** (უარს ვჰყოფ, -ვჰყავ), ზ. უ. არ გავსტყუდები, უგულებელს ვჰყოფ, არ ვეთანხმები, отвергать, отрицать, отнѣкиваться, непризнавать; მატ. 10—33; ლუკ. 12—9; **უარ ქმნა** (უარ ვიქმ, -ვჰქმენ), ნახე უარყოფა; ლუკ. 12—9; ისაი. 15—2; უარის ქმნასა ღვთისასა, отказаться отъ Бога, ვეფხ. 532; **უარობა**, ს. უარის თქმა, უკუთქმა, გადათქმა, отрицаніе, отказъ; რუსუდ. 494; (ვუარობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. უარს ვიტყვ, отнѣкиваться, отрицать. [31, 32.

**უარჩანაკობა**, ს. უპატიობა, обида, სამ. გ. მ. 30,

**უარსო**, ზედ. არსებისა არ მქონი, несущій, სამ. ვახტ. შესავალი; -სობა, ს. несущественность.

**უარშიო**, ზედ. გაუწყობელი, მოუმართავი; ურჩი, არ გამგონი სიტყვისა; нестройный; непокорный, бѣдокуръ, непослушный, სამ. ვახტ. 213; **უარშიობა**, ს. ურჩობა, неповиновеніе, непослушаніе, სამ. სომხ. 155, (ვუარშიობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვურჩობ, არ ვემორჩილები, неповиноваться, несмущаться, бѣдокурить, 2 ქართლ. 322.

**უარმანიკო, უარჩანიკო**, ზედ. უმარილო, მტკნარი, прѣсный.

**უასაკო**, ზედ. მცირე წლოვანი, несовершеннолѣтній, **უასაკობა**, ს. მცირე წლოვანება, несовершеннолѣтіе, ვისრ. 178.

**უაუგო**, ზედ. ურცხვი, უნამუსო, безстыдный, безсовѣстный, **უაუგობა**, ს. ურცხვობა, უნამუსობა, безстыдство, ვეფხ. 792, ქილ. 520; ვისრ. 6, 114.

**უაქიმო**, ზედ. აქიმის მოუვლელად, безъ пособія врача, **უაქიმობა**, ს. არ წამლობა, нелеченіе, ვისრ. 145.

**უაღაპო**, ზედ. безъ поминовенія.

**უაღვირო**, ზედ. თავის-ნება, თავ-დაუჭერელი, თვითნება, თავხედი, необузданный, своевольный.

**უავგუსტესი, უდიდებულესი**, ზედ. августѣйшій.

**უაღრესი**, ზედ. უპირველესი, უაღმატებულესი, მაღალი, верховный, высшій; превосходный, преимущественный: **უაღრესობა**, ს. უპირველესობა, აღმატება, უკეთესობა; превосходство, преимущество; (ვუაღრესობ, -სე), ზ. მ. აღვემატები, ვუპირველესობ, ვუკეთესობ; превосходить.

**უაღსარებო**, ზედ. безъ исповѣди.

**უახლოესი**, ზედ. შედ. ხარ. ближайшій, დარეჯ. 2—16.

**უახლოვება**, ს. არ ახლოს ყოფნა, неблизость.

**უახოვნესი**, ზედ. შედ. ხარ. храбрѣйшій, 1 ქართლ. 245.

**უახოვნება**, ს. მამაცობისა არ მქონი, გაუბედაობა, შეუმართებლობა, неимѣющій храбрости.

**უაჯო**, ზედ. უთხოვნელი, безпросьбный.

**უბაასო**, ზედ. безспорный.

**უბადო**, ზედ. ცუდი, ბედითი ან უბედური, несчастный; низкій, подлый; დარეჯ. 2—92; ქილ. 427; **-დოს თქმა**, говорить непристойно, **უბადობა**, ს. ბედითობა, უკანასკნელობა, низость, подлость.

**უბადრუკება**, ს. უბედურობა; სიგლახაკე; несчастіе; бѣдность; მარტ. 2—119; **უბადრუკი**, ზედ. უბედური; გლახა; несчастный, бѣдный.

**უბადური**, ზედ. მაგალ. მინდორი, ე. ი. უშენი ადგილი, ოხერი, необитаемое поле, დავრიშ. 180.

**უბანელი**, ზედ. დაუბანელი, გაურეცხელი; неумытый, немытый; მარკ. 7—2, 5.

**უბალახო**, ზედ. безтравый; -ხობა, ს. безтравіе.

**უბალიშო**, ზედ. безъ подушки.

**უბამბო**, ზედ. безватный.

**უბანი**, ს. შუკა, ქუჩა; ან ერთი კერძო ქალაქისა, улица; кварталъ, слобода; გარეთ-უბანი, форштатъ, მატ. 11—15; 20—3; საქმ. 5—15; 19—38; მსაჯ. 19—21; უბან უბნად, რუსუდ. 245, изъ улицы въ улицу.

**უბანო**, ზედ. безкрыши.

**უბანჯგვლო**, ზედ. безволосый.

**უბაჟო**, ზედ. безпошлинный.

**უბარავი**, ზედ. невскопанный.

**უბარაქო**, ზედ. безплодный, **-ქობა**, безплодіе.

**უბარი**, ზედ. უმზრახი, კუშტი, молчаливый.

**უბარგო**, ზედ. ბარგისა არა მქონებელი, неимѣющій поклажи, რუსუდ. 443; -გობა.

**უბარი**, ზედ. უტოლო, უცალო, უმაგალითო, безподобный, безпримѣрный; **უბარობა**, ს. უტოლობა, სიბრ. 89; превосходство.

**უბატონო**, ზედ. вольный, безъ хозяина; უბატონობა, ს. ბატონის არა ყოლა, неимѣніе царя, господина, 2 ქართლ. 554.

**უბაძავი**, ზედ. неподражаемый.

**უბე**, ს. წიაღი; სამოსლის გვერდზედ მიკერებული შთასადებელი ჯიბე; ბარტყი, აზღუდი, ხიშტაკი ნიფხვისა; пазухъ, лоно; боковой карманъ; клинъ у портковъ; უბის საათი, карманные часы; უბე ზღვისა ან მდინარისა, заливъ, рукавъ рѣки, моря; უბე ნავისა, каюта корабля, იონა. 1—5; უბე ეკიპაჟისა, внутренность экипажа, ნ. ჩ. ლ.

**უბეგრო გლეხი**, ს. გლეხი თავის უფალი ბეგარასაგან, крестьянинъ неплатящій подати, ქილ. 290.

**უბედით**, ზზ. უნებლიეთ, невольно, უბედით და ბედითითა, волею и неволею, ალბ. 36.

**უბედო**, ზედ. ბედისა არ მქონებელი. несчастный, ვეფხ. 1135; **უბედობა**, ს. ბედისა არ ქონება, неимѣніе счастія, ვეფხ. 276, 784, 1178.

**უბედობა**, ს. несчастіе.

**უბედურობა**, ს. არ ბედნიერობია, несчастіе, (ვუბედურობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. უბედურად ვიმყოფები, находиться въ несчастіи, (ვუბედურდები, -დი), ზ. ვდ. გავუბედურდები, უბედური გავხდები, становиться несчастнымъ, ერისთ. 56; (ვეუბედურდები), ზ. თვ. წინა მიძღვის უბედურობა, песчастливиться, **უბედურება** (ვაუბედურებ, -რე), ზ. მ. უბედურად გავხდი, сдѣлать несчастнымъ.

**უბევა** (ვუბევ, -ვდი), ზ. მ. უბეში ჩავიდებ, класть въ карманъ, მოურავ. 102.

**უბეზარი**, ზედ. მარჯვე, გამჭრიახი, расторопный, ქილ. 45.

**უბელო**, ზედ. შეუკაზმავი (ცხენი), неосѣдланная (лошадь), საბ. ლ. მამათ ცხ. 8, 10.

**უბეჭდო**, ზედ. დაუბეჭდელი, ბეჭედ დაუსმელი, незапечатанный, **უბეჭდოდ**, ზზ. безъ приложенія печати, ხამ. ვახ. 163.

**უბილწო**, ნ. უბიწო.

**უბინაო**, ზედ. ბინის არ მქონებელი, безпріютный, ან უსაფუძველო, неосновательный, **უბინაობა**, ს. неимѣніе пріюта.

**უბინდო**, ზედ. ნათელი, უმწუხრო, нетемный, свѣтлый; შავთ. 54, დარეჯ. 2—134; **უბინდობა**, ს. სინათლე, свѣтъ.

**უბირი**, ზედ. უსწავლელი, თავხედი, невѣжа, ნ. უგბილი.

**უბიწო**, ზედ. უმანკო, თავისუფალი ბიწისაგან, непорочный, **უბიწობა**, ს. უმანკოება, непорочность.

**უბიჭო**, ზედ. безъ прислуги.

**უბნარება** (ვაუბნარებ, -რე), ზ. მ. ვალაპარაკებ, заставить говорить, (ვეუბნარები, -რე), ზ. თვ. ველაპარაკები, говорить съ кѣмъ, бесѣдовать; ტიმ. 180.

**უბნება** (ვაუბნებ, ვაუბენ), ზ. მ. ვალაპარაკებ, заставить говорить, (მაუბნებ, -ბენ), ზ. მიჩ. заставляешь меня говорить; (ვიუბნებ, -ბენ), ზ. უ. ვილაპარაკებ, ვჰსთქვამ, говорить, сказывать, (ვეუბნები, -ბენ), ზ. თვ. ველაპარაკები, ვეტყვი, говорить кому, ვისრ. 32; ვეფხ. 1022: ვეფხ. 198; მე გული მეუბნება, душа шепчетъ мнѣ, ანტ. 47, **უბნობა** (ვუბნობ, -ბენ), ზ. უ. ვამბობ, ვლაპარაკობ, წარმოვსთქვამ, говорить, ვეფხ. 18.

**უბოზურად**, ზზ. безъ прелюбодѣянія, ხამ. სომხ. 159.

**უბორკილო**, ზედ. свободный отъ оковъ.

**უბოლოვო**, ზედ. нескончаемый, **-ვობა**.

**უბოროტო**, ზედ. უმანკო, ბიწ-შეუხებელი, განშორებული ბოროტისაგან, незлобный, **უბოროტესი**, ზედ. შედარ. ხარ. злѣйшій; **უბოროტობა**, ს. სიბოროტისა არ ქონება, неимѣніе злости, მარტ. 2—122; **უბოროტოსობა**, ს. დიდი სიბოროტე, величайшая злость.

**უბომვარი**, ზედ. არ დაჯილდოვნებული, неполучившій подарка, 2 ქართლ. 324.

**უბრალო**, ზედ. უცხო ბრალთაგან, უმანკო, მართალი; ლიტონი, არა ჩინებული, ცუდმადი რამ; невинный, неповинный, непорочный; пустой, тщетный, ничтожный; ფსალ. 9—28; 23 — 8; მატ. 12—5; 27—29; უბრალო კაცი, человѣкъ невинный или пустой, უბრალო საქმე, пустое дѣло, უბრალოდ ნუ ეთრევი, не ходи по пустому, **უბრალობა**, ს. უმანკოება, невинность, **უბრალოება**, ს. იგივე უბრალობა, ან არად ღირებულება, შეურაცხება, სიკნინე; невинность; ничтожество; დავრ. 41; (ვაუბრალოვებ, -ვე), ზ. მ. არაფრად გავხდი, ჩავაგდებ, обращать въ ничтожество, ან უმანკო შევიქმ, дѣлать кого невиннымъ, იერემ. 18—23; (ვუბრალოვებ, -ვე), ზ. უ. უბრალო, უმანკო ვარ; ვჰფუჭობ, быть невинну, მარტ. 2—47; пустовать, რ. ქ. ლ.

**უბრება**, (ვა), заставить говорить, ვეფხ. 244.

**უბრყვილო**, ზედ. წმინდა, სუფთა, ბრყვილისა არ მქონი, чистый, безъ пятенъ; -სარკე; чистое безъ пятенъ зеркало, მარტ. 1—136; 87, -გული, чистое, непорочное сердце; -ლობა.

**უბრძანებელი**, ზედ. უდასტურო, არ ნაბძანები, неприказанный, **უბრძანებლად**, ზზ. დასტურის დაუცემლად, безъ приказанія.

**უბრმვილო**, ზედ. უმანკო, непорочный, ან სუფთა, უბრყვილო, чистый, безъ пятенъ.

**უბრძოლველი**, ზედ. ბრძოლით აუღებელი, მაგალ. ციხე, неприступный, ვეფხ. 1236.

**უბუნაგო**, ზედ. безпріютный.

**უბურტყლო**, ზედ. ბურტყლისა არა მქონი, безперый.

**უბუხრო**, ზედ. რასაც ბუხარი არა აქვს, неимѣющій дымовой трубы.

**უგავსელობა**, ს. ელვას უგავსო, молніеподобный, ჩახრ. 3.

**უგანათლებულესი**, ზედ. ტიტლო რუსეთის პირველის ხარისხის თავადთა, свѣтлѣйшій; **-ლესობა**, ს. свѣтлость.

**უგანგებოდ**, ზზ. მოულოდნელიად, უეჭველად, უსათუოდ; непредвидимо, безъ сомнѣнія, ვეფხ. 1033.

**უგანზრახოდ**, ზს. განუზრახველად, безъ намѣренія.

**უგბილი, უგბოლველი**, ზედ. უმი, მოუხარშავი, გამოსლ. 12—9; უსწავლელი, უმეცარი, თავხედი, ახირებული, შავთ. 83; сырой, неваренный; невѣжливый, невѣжа, упрямый; ტიმ. 11; ქილ. 54, 184, 321; **უგბილად**, ზზ. невѣжливо, **უგბილობა**, ს. გაუთლელობა უმეცრება, невѣжество, ქილ. 299, **უგბილი მეტყველება** (ვუგბილ-ვჰმეტყველებ), ზ. უ. ვროშავ, ვროტავ, წარამარას ვჰლაპარაკობ, пустомелить, ტიმ. 11.

**უგბო, უგბოლველი**, ზედ. მოუხარშავი, сырой, неваренный, ალექს. 2.

**უგემო, უგემური, უგემოვნო**, ზედ. ცუდის გემოსი; უსიამოვნო, უთავაზო, ვეფხ. 182, 278; უმლები, უქეიფო, ხაზმუზიანი, ვეფხ. 1121; невкусный, противный, отвратительный; грубый, суровый; нездоровый; ვისრ. 16; -საჭმელი, невкусная пища, -ცხოვრება, противная жизнь, -ხუმრობა, непріятная шутка, უგემურად ყოფნა, быть въ нерасположеніи духа, ხამ. გ. მ. 20; **უგემობა, უგემურობა, უგემურება**, სს. безвкусіе, безвкусица; отвратительность; (ვაუგე-

მურებ, -რე), ზ. მ. უგემურ გავხდი, ვაუსიამოვნებ, дѣлать что противнымъ, (ვიუგემურებ, -რე), უგემურად მივიღებ, принять что съ отвращеніемъ, (ვეუგემები, -მე), ზ. თვ. უგემურად მოვეპყრობი, გუჯ. 28; отвратительно вести себя съ кѣмъ.

**უგერგილო**, ს. ხევრია, მოუხერხებელი, неловкій.

**უგერგილობა**, ს. მოუხერხებლობა, неловкость.

**უგესლო**, ზედ. не ядовитый.

**უგვამო**, ზედ. безтѣлесный.

**უგვანი, უგუანი, -ნო**, ზედ. უმსგავსი, უხამსი. უშესაბამო, неприличный, непристойный; რუსუდ. 633, 892; 2 ქართლ. 79, 171; უგვანობა, ს. безобразіе.

**უგვარიანესი**, ზედ. უაზნო, მდაბიო, невельможный, 1 ქართლ. 377.

**უგვარო**, ზედ. უაზნო უდიდგვარო; ბედითი, უბადო, უხამსი, გაუწყობელი, незнатный; безобразный, нескладный, подлый, низкій; ვისრ. 176; უგვარობა, ს. უაზნობა, უდიდგვარობა, незнатность, ქილ. 650.

**უგვარძნილო**, ზედ. უმანკო, неразвращенный, ისაი. 59—14

**უგვირგვინო**, ზედ. невѣнчанный.

**უგზაური**, ზედ. გაუვლელი, უვალი, непроходимый.

**უგზო**, ზედ. გაუვლელი, გზისა არ მქონი, უვალი: ფსალ. 62—1; непроходимый; ისე. 63—13: ქილ. 505; უგზო გზა, непроложенная дорога, უგზო-უკვლო, безпутный, въ чемъ нѣтъ толку, проку, კაცია. 117; ჩონგ. 77, უგზოდ ლაპარაკი, говорить неосновательно, безтолково; **უგზობა**, ს. გზისა არ ქონება, неимѣніе пути, дороги, безпутица.

**უგი**, ზედ. უზვი, უკრავოდ მწველელი ცხვარი, овца яловая, но дойная.

**უგიობელი**, ზედ. შეუგინებელი შეურაცხავი, неосужденный, მარკ. 2—25; 1 ქართლ. 259; непорочный.

**უგლიში**, ზედ. ურიდი, შეუპოვარი, безстыдный, нахальный, იერემ. 49—4; შავთ. 6; ქილ. 455; **უგლიშობა**, ს. ურიდობა, შეუპოვარება, безстыдство, нахальство.

**უგმობი, უგმობელი**, ზედ. შეუგინებელი, უბიწო, непорочный, მარკ. 175—1.

**უგონებო, უგონობო, უგონო**, ზედ. უგუნური, უჭკუო, გონება მიხდილი, უცნობო, უგრძნობელი; безумный, безпамятный; безчувственный; გული უგონო შემქნია, ვისრ. 73; сердце мое утратило чувствительность, **უგონოება, უგონობა**, ს. გონების მიხდა, безпамятіе, რუსუდ. 2, **უგონლობა**, ს. მოუსმენელობა, ურჩობა, непослушаніе, სამ. სომხ. 262.

**უგონებელი**, ზედ. მოუფიქრებელი, необдуманный, 1 ქართლ. 6.

**უგრეხელა**, ს. ქვიშნა, сочевичникъ (раст.), ბუნ. ლ; პ. ფ. ლ; дикая гречиха, дикуша, курлукъ, ნ. ჩ. ლ.; вика, ერის. ლ.

**უგრძელესი**, ზედ. длиннѣйшій, ვეფხ. 138.

**უგრძნეული, უგრძნობარი, უგრნობელი, უგრძნეული**, ზედ. არა მგრძნობელი, არ საგრძნობარი, безчувственный; неожиданный; ვისრ. 145, ვეფხ. 88; **უგრძნულად, უგრძნეულოდ, უგრძნობელად**, ზზ. შეუტყობრად, უცებ, неожиданно, 1 ქართლ. 225, 270; 429; მროვ. 149; 2 ქართლ. 110, 488; ვისრ. 22, 100; -წავიდა, неожиданно уѣхалъ; -დასხმა, неожиданно напасть на кого, 2 ქართლ. 110, **უგრძნობელობა, უგრძნეულება**, ს. безчувствіе, безчувственность, (ვუგრძნეულობ, -ლე), ზ. მ. არა ვჭგრძნობ, нечувствовать; უგრძნებელობითი, нечувствительный.

**უგუანი, უგუარო**, ნ. უგვანი, უგვარო.

**უგულებელ-ყოფა** (უგულებელ-ვჰყოფ, -ვჰყავ), ზ. მ. არაფრად მივიჩნევ, დავიწუნებ; презирать, пренебрегать, отвергать, оставлять безъ вниманія; უგულებელ ქმნა (ვიქმ, ვჰქმენ), იგივე უგულებელ ყოფა; ისაი. 58—7; ფსალ. 9—21; 54—1; მალაქ. 2—9; ქილ. 278; საქმ. 6—2; 1 ქართლ. 142; უგულებლობა, ს. უარყოფა, ყურის არ მიგდება, невниманіе, ლევიტ. 6—1; 20—11.

**უგულის მონავარდი**, ს. მცენ. чашковое дерево, ერის. ლ.

**უგულისნებო**, ზედ. უნებური, невольный, ვისრ. 101, 104.

**უგულისყურო**, ზედ. ვისაც გულის ყური არა აქვს, неспособный, безталантный.

**უგულისხმო**, ზედ. უგულის ყურო, ვისაც გულის ხმა არა აქვს, бездарный, неразсудливый, неразумный; მატ. 15—16; რომაელ. 1—21; ანდრ. 118, 143; რუსუდ. 55; **უგულისხმიერი**, ზედ. შედარ. ძალიან გულის ხმიერი, разумнѣйшій, დაბად. 41—39; **უგულის ხმიერობა, -ხმობა, -ხმოება**, ს. უგულის ყურობა, бездарность, იგავ. 22—16.

**უგულ-მონავარდი**, ს. მცენ. чашковое дерево, ერის. ლ.; პ. ფ. იტალ. madrisselva.

**უგულო**, ზედ. გულ-გრილი, бездушный, хладнокровный, იერემ. 5—22; ვეფხ. 8, 842; ვისრ. 18, 34, 89; ქილ. 436; **უგულობა**, ს. გულგრილობა, ქილ. 452, 633; სიმხდლობა, ქალაჩუნობა, ვეფხ. 1198; бездушіе; холодность; трусость; ვისრ. 40.

**უგუნებო**, ზედ. უქეიფო, невеселый, нерасположенный, 2 ქართ. 291; 293; ქილ. 547; უგუნებოდ იყო, онъ былъ не въ духѣ, онъ былъ самъ не свой, **უგუნებობა**, ს. უქეიფობა, нерасположеніе, нездоровіе.

**უგუნურება, -რობა**, ს. უჭკუობა, безуміе, მარკ. 7—22; 2 ქართლ. 100; **უგუნური**, ზედ. გონება მიხდილი, დაბრმობილი გონებითა, უჭკუო, безумный, глупый.

**უდაბნო**, ს. უშენი, უსავანო, ფსალ. 28—8; მატ. 3–1, 3; იოან. 6—31; ვეფხ. 1324; მონასტერის, სავანე, განშორებული შენობათაგან; пустыня, необитаемая мѣстность; пустыня, уединенная обитель; ისაი. 14—18; ლუკ. 15—4; **უდაბნოელი**, ს. მეუდაბნოე, пустынникъ.

**უდაბური**, ს. უშენი ადგილი, пустыня, необитаемая мѣстность; სამ. მოს. 32; **უდაბურობა**, ს. უკაცურობა, безлюдность.

**უდავილი, უდავო**, ზედ. მოუდევარი, უცილობელი, неоспоримый.

красивость, дурнота; непристойность; (ვაუშნოვებ, -ვე), ზ. მ. შნოს არ ვაძლევ, некрасить, неукрашать, რუსუდ. 160; (ვუშნოვდები, -დი), ზ. ვდ. გავუშნოვდები, უშნო გავხდები, дѣлаться некрасивымъ, непристойнымъ.

**უშობა** (ვუუშობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ამოვიხუნეშ, სულთ ვითქვამ, вздыхать, ვეფხ. 770.

**უშობელი**, ზედ. დაუბადებელი, აუგებელი, нерожденный, ან ახალგაზდა დედალი ხვასცანგი ჯერ უშვილო, нерождшая, неимущая еще дѣтей, ვეფხ. 114; ვისრ. 4; უშობელი და მშობელი ღმერთი, Богъ несотворенный, но творящій; ანდრ. 146; **უშობელობა**, ს. დაუბადებლობა, нерождаемость.

**უშოვარი**, ზედ. უპოვარი, непріобрѣтаемый, ვისრ. 3, **უშოვრობა**, ს. უპოვარობა, непріобрѣтеніе, სამ. ვახტ. 108, ქილ. 215.

**უშორ, უშორე, უშორეს**, ზზ. მცირედ შორს, მოშორებით, подальше, ალბ. 79; უშორესი, ზედ. შორი, дальній.

**უშრეტი**, ზედ. გაუქრობელი, დაუვსებელი, неугасимый; მატ. 3—12; მარკ. 9—45, **უშრეტობა**, ს. გაუქრობელობა, неугасимость.

**უშრობელი**, ზედ. გაუშრობელი, შეუშრობელი, неосушимый, ვეფხ. 347.

**უშრომელი**, ზედ. გაურჯელი, не трудившійся, безъ труда полученный; **-მელად**, ზზ. გაურჯელად, безъ труда, ქილ. 82.

**უშტი**, ს. ერთ ნაირი მუზნური თჳლა, რომელიც ათით გამრავლდება, მაგალ. ათჯერ ერთი ათი (10); ათჯერ ათი, ასი (100); ათჯერ ასი, ათასი (1000); ათჯერ ათასი, ათიათასი (10,000); ათჯერ ბევრი ან ბევრის ბევრი, ასი ათასი (100,000); ათჯერ ბევრის ბევრი, ერთი მილლიონი ან ერთი უშქარი ათი უშქარი, რომელა უშტი ან ათი მილლიონი (10,000,000); ათჯერ უშტი ან უშტის უშტი, რომელა ასი მილლიონი (100,000,000), გარნა უშტი არს საკუთრად ათი მილლიონი, ვითარცა იხილება წინა ნათქვამში; десятичное счисленіе; десять милліоновъ.

**უშურვება**, ს. ურცხვობა, უნამუსობა, стыдъ; იერემ. 16—8; იეზეკ. 23—17.

**უშურველი**, ზედ. დაუშურვებელი, უხვი, ბარაქიანი, щедрый, обильный; незавидливый, 1 ქართლ. 279; გორგ. 148; -წყალობა, щедрая милость; 2 ქართლ. 319; **უშურველობა**, ს. დაუზოგველობა, щедрость; 2 ქართლ. 432, ვუშურველობ, быть щедрымъ, ჩახრ. 97, ჩემგან უშურველი გული; чистая душа моя, открытая для тебя, ვისრ. 47; თუ სულიცა ჩემი გინდეს, უშურველია, ვისრ. 124; если бы ты захотѣлъ душу мою, то я не жалѣю для тебя.

**უშუღლარი**, ზედ. უშიშარი ადგილი ან მოუდევარი; безопасный, безспорный, სიბრ. 43.

**უშფოთველი**, ზედ. მშვიდი, არ აჩქარებული, безмятежный, **-ლად**, ზზ. безмятежно, **უშფოთველობა**, ს. დაწყნარებულება, безмятежность, ქილ. 724; ალექს. 42; 1 ქართლ. 356.

**უშქარი**, ს. ერთი მილლიონი; 1 милліонъ, ნ. უშტი.

**უშქური**, ს. მეგრულად ვაშლი, яблоко, ერისთ. ლ.

**უშხამო**, ზედ. შხამისა არ მქონი, неядовитый, **უშხამო გველი**, ს. ცხოველი გველხოკერა, ужъ.

**უშხუნი**. მცენ. ревень копытчатый, ერისთ. ლ. ტყემალი, дикая слива, ნ. ჩ. ლ.; მჟაუნა ან მთის რევანდი, кислецъ, ревень сибирскій.

**უშჯულო, -ლოება**, ნ. ურჯულო, ურჯულოება.

**უჩაში**, ს. ყურძენი ერთგვარი, сортъ винограда, ერისთ. ლ.

**უჩენლობა**, скрытность, ვისრ. 48.

**უჩემობა**, ს. ჩემის დაუსწრობელობა, неприсутствіе мое, უჩემობას ვერ გასძლებ, ვისრ. 120; ты не въ состояніи остаться долго безъ меня.

**უჩვევარი, უჩვეველი, უჩვევი**, ზედ. დაუჩვეველი, непривычный, необычный, რუსუდ. 519.

**უჩიგანი**, ს. კენჭების თამაშობა, игра въ косточки.

**უჩინარი**, ზედ. დაუნახავი, მქრქალი, მიფარებული, თვალით უნახავი, невидимый, скрытый; უჩინარი ადგილი, потаенное мѣсто, ვისრ. 32; ალბ. 125; ვეფხ. 131; **უჩინარად**, ზზ. დაუნახავად, невидимо, безслѣдно.

**უჩინარობა**, ს. უნახაობა, невидимость, скрытность.

**უჩინო**, ზედ. დაუნახავი; უხილავი; მქრქალი; გამოუცხადებელი, განუსაზღვრებელი, невидимый, скрытый; неясный, неопредѣленный; 1 კორ. 14—8; 1 ქართლ. 6; უჩინო ქმნა თავისა, скрыться, ვეფხ. 263; იერემ. 4—23; უჩინო იქმა, скрылся, უჩინო ვჰყოფ, скрыть, 2 ქართლ. 1; **უჩინოდ**, ზზ. უხილავად, не видимо, ვეფხ. 1232.

**უჩინმაჩინი**, ს. Китай.

**უჩუმრად**, ზზ. ხმის ამოუღებლად, მდუმრიად, безмолвно, სიბრ. 144.

**უჩუხი**, ს. ძლიერი მუცლის ჭიდება, сильная рѣзь въ животѣ.

**უჩხვლეტად**, ზზ. მაგალ. ეკლისა, безъ укола, ქილ. 405.

**უცს** ან უძს, ზმნისაგან მიცს, მიძს, ნახე დება.

**უცალო**, ზედ. მოუცლელი, გართული საქმეში, занятый, -კაცი, человѣкъ занятый, უცალო ვიქმნები, -მენ; быть заняту, неимѣть времени, 1 ქართლ. 23; 163; უცალო იყვნენ, не были свободны, 1 ქართლ. 142; უცალო ვარ, мнѣ не досужно, ქილ. 666.

**უცალო**, ზედ. ცალისა არ მქონებელი, უტოლო, непарный.

**უცალობა, უცალოება**, ს. მოუცლელობა, არ ქონება დროსი, недосужность; недосугъ; 1 ქართ. 163, 356, 379; -დროთა, неимѣніе времени, ქილ. 135.

**უცბი**, ზედ. უმეცარი, გაუზდელი, невѣжа, უცბად, ნ. უცებ.

**უცდენი**, ზედ. გამოუცდელი, неопытный, неиспытанный, რუსუდ. 908.

**უცდომელი**, ზედ. შეუმცდარი, безошибочный; -მელად, ზზ. შეუმცდარად, безошибочно; უცდომელობა, ს. შეუმცდარობა, безошибочность.

**უცდური. უცდენელი**, ზზ. მოუხდომელი, безъ промаха; безошибочный, რუსუდ. 977.

**უცებ, უცბად, უცებად**, ზზ. უეცრად, მოულოდნე-

**უწელიწადო**, ზედ. უჟამო, безвременный, მარკ.

**უწესო**, ზედ. ურიგო, უთავბოლო, безпорядочный, безпутный; беззаконный; ალბ. შესავ; უწესოდ ქცევა, безпорядочно вести себя, 2 ქართლ. 417; რუსუდ. 958; -ქორწინება, незаконный бракъ, **უწესობა, -სოება**, ს. ურიგობა, უთავობა, წესის გარდასვლა ან მოშლა; безчинство, безпорядокъ; беззаконность; 1 ქართლ. 208.

**უწვევარი**, ზედ. მიუწვეველი, დაუპატიჟებელი, неприглашенный.

**უწთომი, უწთომელი**, ნ. უწდომი, უწდომელი, რუსუდ. 442.

**უწვერო, -რული**, ზედ. წვერისა არ მქონი, безбородый, ვეფხ. 196.

**უწვიმარი**, ზედ. წვიმა მოუსვლელი, бездождный, **უწვიმრობა**, უწვიმობა, ს. წვიმის მოუსვლელობა, бездождіе, ანდ. 114; ვისრ. 10.

**უწვრთელი**, ზედ. გაუზდელი, უსწავლელი, невоспитанный, необученный, неучъ; **უწვრთელობა**, ს. გაუზდელობა, გაუთლელობა, невѣжество.

**უწიგნოდ**, ზზ. უწერილოდ, безъ акта, ალბ. 158; **უწიგნო**, ზედ. წიგნისა ან წერილის არ მქონებელი ან უცოდინარი წერილთა, საქმ. 4—13; безъ книги, безъ акта, безъ письменнаго доказательства; неграмотный.

**უწინ, უწინარეს**, ზზ. პირველად, ადრიდ; прежде, напередъ; მატ. 8—29; იოან. 12—1, **უწინარესი**, უწინდელი, ზედ. ადრინდელი, прежній, старый, უწინარესობა, ს. უპირველესობა, преимущество, 1 ქართლ. 145.

**უწინააღმდეგო**, безъ сопротивленія.

**უწინდო**, ზედ. წინდისა არ მქონი, безъ носковъ, ანტ. 6—18.

**უწირავი, -რველი**, ზედ. ვისაც არ უწირავს წირვა, неотслужившій обѣдню; სამ. სომხ. 379; 2 ქართ. 212; არა მოწყალე, немилостивый, რომ. 1—31.

**უწლოესი**, ზედ. უწვრილესი, тончайшій, ეკლის უწლოესი სოლია, клинъ тоньше чѣмъ терновая игла, ქილ. 663.

**უწმაწური**, ს. ცუდი ლაპარაკი, пустая болтовня.

**უწმინდესი**, ზედ. უფ. ხარ ფრიად წმინდა, святѣйшій, **უწმინდესობა**, ს. ტიტლო პატრიარქთა, Святѣйшество.

**უწმინდური**, ზედ. არა წმინდა, მურტალი, ბინძი, არა სუფთა, нечистый, неопрятный; **უწმინდურება, -რობა**, ს. არა სუფთაობა, ბინძი, нечистота; ქილ. 273.

**უწველი, უწრფელი**, ზედ. უზდელი, წინდაუხედავი, გაუთლელი, ვეფხ. 1159; грубый, невоспитанный, невѣжа.

**უწურთნველი**, ნ. **უწვრთელი**.

**უწყა** (ვუწყი). ნ. უწყება.

**უწყალო**, ზედ. შეუბრალებელი, არა მქონებელი შეწყალებისა; немилосердный, безчеловѣчный, ვეფხ. 26, ვისრ. 14; 22; 1 ქართლ. 349; -სასჯელი, строгій судъ, **უწყალოდ**, ზზ. немилосердно, безпощадно; რუსუდ. 248, **უწყალოება**, ს. შეუბრალებლობა, немилосердіе, безчеловѣчность, ქილ. 179.

**უწყება, უწყვა**, ს. свѣдѣніе; знаніе; извѣстіе; (ვუწყი, -ყე), დაბად. 41—53; სიბრძ. 75; ზ. მ. ვიცი, ცნობილვარ, вѣдать, знать; ღმერთმან უწყის, Богъ знаетъ, (ვაუწყებ, -ყე), ზ. მ. ვაცნობებ, მოვატყობინებ, извѣстить, увѣдомить, (ვეუწყები, -ყე), ზ. თვ. ვეცოდინები, извѣщаться; знать: (ვიუწყები, -ყე), ზ. ვ. быть извѣстну, ქართ. 10; (ვიუწყებ, -ყე), ზ. უ. ვიცნობ, შევიტყობ, узнать, освѣдомиться, 2 ქართლ. 340; მაუწყე, извѣсти меня; საქმ. 10—29; 23—23; მეუწყების, извѣстно мнѣ; საქმ. 9—24; 23—30; **უწყებული**, ზედ. извѣщенный, извѣстный.

**უწყებულება**, ს. ცნობა, знаніе, 2 ქართლ.

**უწყენელი**, ნ. უწყინარი.

**უწყვეტი**, ზედ. მოუწყვეტელი, непрерываемый, რუსუდ. 819, **უწყვეტლად**, ზზ. непрерывно, ქილ. 75.

**უწყინარი, უწყენელი**, ზედ. არ საწყენი, неоскорбительный; невредный; необидчивый; -კაცი, человѣкъ необидчивый; სიბრ. 153: **უწყენლობა**. **უწყინარობა**, ს. არ წყენება, სიტყვისა ან საქმისა; არ მაწყინარობა; необидчивость; безвредность.

**უწყლო**, ზედ. წყლისა არ მქონი, безводный; -ლობა, ს. წყლისა არ ქონა, безводіе, ვეფხ. 913.

**უჭაბუკესი**, ზედ. უმცირესი, უმრწემესი, младшій, დაბად. 9—24.

**უჭამი**, ზედ. მიუღებელი საჭმელად, неѣдшій, იერემ. 34—2.

**უჭაღარო**, ზედ. ჭაღარა თმისა არ მქონებელი, неседой.

**უჭედელი**, ზედ. მოუჭედავი რკინა და მისთანანი, некованный.

**უჭეშმარიტო**, ზედ. არა მართალი, неистинный, 1 ქართლ. 245.

**უჭვო**, ზედ. უეჭველი, несомнѣнный, ვისრ. 150.

**უჭვრეტელი**, ზედ. უნახავი, невидимый, ვისრ. 166.

**უჭინცარი**, ზედ. დაუცადებლად, ზედის-ზედი, безпрерывный, საბ. ლ.

**უჭირველი**, ზედ. გაუჭირებელი, ადვილი; უზრუნველი, нетрудный, легкій; беззаботный; **უჭირველად**, ზზ. ადვილად, легко, безъ труда, безъ заботы, **უჭირველობა**, ს. გაუჭირებლობა, სიადვილე, легкость; беззаботность; ვეფხ. 988, დარეჯ. 2—90.

**უჭიროდ**, ზზ. გაუჭირებლად, безъ труда, легко.

**უჭკუო**, ზედ. ჭკუა მიხდილი, უგუნური, безумный, რუსუდ. 283; უჭკუოდ იდვა, онъ лежалъ безъ памяти, ვისრ. 22; **უჭკუობა**, ს. უგუნურება, безуміе, რუსუდ. 2; სამ. სომხ. 315; ბერძნ. სამ. 59.

**უჭმელი**, ზედ. საზრდელის მიუღებელი, неѣвшій, голодный, 1 ქართლ. 316; **უჭმელობა**, ს. საზრდელის მიუღებლობა, неѣденіе, голодъ; -ხორცისა, неупотребленіе въ пищу мяса.

**უჭირველი**, ზედ. საჭიროების არ მქონი, неимѣющій нужды.

**უჭნო**, ზედ. დაუმჭკნარი, неувядаемый.

**უჭო**, ს. ქვაბისა ან ქოთნის პერი გარდმონადუღი და ნაპირზედ მიმწვარი, засохшая пѣна у краевъ горшка; იოველ. 2—6; ან ჰაერის სქელობა, густота воздуха.

**უჭუვარი**, ზედ. არ მჭმუნვარე, безпечальный; ფილიპ. 2—29.

**უჭურველი**, ზედ. უიარაღო, უსაჭურველო, невооруженный.

**უხ!** охъ.

**უხამლო**, ზედ. ფეხ-შიშველი, босый, მიქია. 1—8; უხამლიერო, იგივე უხამლო; ისაი. 20—3.

**უხამსი, -მსო, -ხური**; ზედ. უჯერო, შეუსაბამო, შეუფერი, неприличный, непристойный, ალბ. 52; ვეფხ. 126; ვისრ. 103; უხამსია, это непристойно; ვისრ. 108.

**უხამური**, ზედ. ფეხშიშველი, босый, ვისრ. 105.

**უხანო**, ზედ. ცოტა ხნისა, არა ხანგრძელი, უჟამო ან დაუდგრომელი, გაუტანელი, недолговременный; непостоянный; ვეფხ. 524; ვისრ. 134; რუსუდ. 914; **უხანობა**, ს. უჟამობა; დაუდგრომელობა; непостоянство; безвременность; ვისრ. 4, 96, 187; -სოფლისა, непостоянство міра сего, ქილ. 49.

**უხარშავი**, ზედ. მოუხარშავი, невареный.

**უხასიათო**, безхарактерный; **-თობა**, безхарактерность.

**უხდელი**, ზედ. მოუხდელი, неснятый; ქაფ-უხდელი, неснятая пѣна, ანტ. 4—59.

**უხდური**, ს. მუშკის ჭურჭელი, посуда для мускуса, ვისრ. 171; საბ. ლ. [ный.

**უხედი, უხედნი**, ზედ. გაუხედნელი, невыѣзжен-

**უხეირო**, ზედ. გამოუყენებელი; უგერგილო; მოუხერხებელი; негодный: неловкій, неспособный; **უხეირობა**, ს. გამოუსაყენლობა; უგერგილობა; негодность: неловкость.

**უხელმწიფო**, ზედ. ხელმწიფის არ ყოლა, неимѣющій государя, რუსუდ. 500.

**უხელო**, ზედ. ხელისა არ მქონებელი, безрукій.

**უხელობა**, ს. უსაქმო, безъ занятій.

**უხელულად**, ზზ. ხელის შეუწვნელად, безъ посредства рукъ, რუსუდ. 362.

**უხელფასო**, ზედ. მუქთი, безплатный, **უხელფასოდ**, ზზ. მუქთად, безплатно.

**უხელფეხო**, ზედ. ხელისა და ფეხის არ მქონი, неимѣющій рукъ и ногъ.

**უხვაიშნო**, ზედ. უშემწეო, შველის უქონელი, безпомощный, беззащитный; безпріютный; ქილ. 443; რუსუდ. 922; 983, 77.

**უხვება, უხვობა**, ს. სიუხვე, გამცემელობა: სიმრავლე, სავსება, щедрость; изобиліе; ვეფხ. 40; (ვუხვობ), ზ. უ. უხვად გავსცემ, არ ვჰმუნწობ, быть щедрымъ, ქილ. 639; მიუხვის, ე. ი. უხვად მომცის, ვეფხ. 386; щедро вознаграждаетъ меня.

**უხვედრი**, ზედ. უდაბური, უვალი ადგილი, глухое мѣсто, глушь; -ცოლად, ე. ი. ვინც ცოლად არ შეხვდების ნათესაობის გამო, не могущая быть женою кого либо по родству; უხვედრობა, ს. უწესოება, უსამართლობა, беззаконіе, საშ. კათოლ. შესავ.

**უხვი**, ზედ. მრავლად გამცემი, ხელ გახსნილი, ულევნელი, უშურველი; щедрый; обильный; ვეფხ. 32, 49, 680; **უხვად**, ზზ. ხელ გაშლილად, щедро, **უხვობა**, ნ, უხვება.

**უხიაკი**, ზედ. უჯათი, თავის-ნება; упрямый; блажной: ან გამრიდებელი ადამიანისა, нелюдимый; **უხიაკობა**, ს. ჟინი, უჯათობა, упрямство, (ვუხიაკობ), привередничать, რ. ქ. ლ.

**უხილავი**, ზედ. დაუნახავი, ვერ სახილველი, невидимый, **უხილავობა**, ს. არ ხილვა, невидимость, უნახავი ან არ ნასული რამ, - невидаль, рѣдкость; საშ. ვახტ. შესავ.

**უხიფათო**, ზედ. უჭირველი, უბოროტო, безъ бѣды, безъ напасти.

**უხლებელი**, ზედ. შეუხებელი, нетроганный, непочатый, ალბ. 47.

**უხმარი, -რებელი**, ზედ. ჯერ არ ხმარებული ან უსარგებლო, ურგები, არ გამოსადეგი, недержанный, небывшій въ употребленіи; негодный, непотребный; მატ. 25—30; ვისრ. 159; რუსუდ. 701; უხმარად. ზზ. უსარგებლოდ, безполезно, 1 ქართ. 139.

**უხმო, უხმობელი**, ზედ. ხმის უქონებელი, безголосый; უხმო ასო, согласная буква, 1 ქართლ. 317; **უხმოდ**, безмолвно.

**უხობა, უხოიშნო**, ნახე უხვობა, უხვაიშნო.

**უხნავი**, ზედ. მოუხვნელი, непаханный, გუჯ. 32.

**უხორაგობა**, ს. უსაზრდოება, неимѣніе провизій.

**უხორცო**, ზედ. უსხეულო; არა ხორციელი; безплотный, ვეფხ. 1240; მარტ. 1—76; **უხორცობა**, ს ხორცის არ ქონა საჭმელად, неимѣніе мясной пищи, ქილ. 289.

**უხრავი**, ს. მცენ. черный грабъ, ერის ლ.

**უხრწნელი, უხრწნო, უხრწო**, ზედ. არა ქვემდებარე ხრწნილებისა, нетлѣнный, 1 პეტრ. 1—25; 1 კორ. 9—26; სიბრძ. სოლ. 12—1; მარტ. 1—163; **უხრწნელება, -ლობა**, ს. нетлѣнность, ეფეს. 6—24; კავშ. 27; უბიწობა, непорочность, მარტ. 1—164.

**უხსენებელი**, მაგალ. ძვირისა, ზედ. არ მეხსიერი ძვირისა, ცუდი, непомнящій зла; 1 ქართ. 205; ან მოუხსენებელი, неупоминаемый, **უხსენებლობა**, ს. არა მოხსენება, невспоминанід, 1 ქართ. 141; უხსოვნელი, ზედ. არ დახსოვებული, непомнящій; ვისრ. 186.

**უხუმრობელად**, ზზ. безшуточно.

**უხუცესი**, ზედ. ან ს. პირველ-შობილი ყამით; უხუცესი, უფროსი; თავი, უპირველესი; старшій; главный, старшина; -ძე, старшій сынъ; მსაჯულთ უხუცესი, главный надъ судьями, министръ юстиціи; სახლის უხუცესი, старшій въ родѣ; **უხუცესობა**, ს. უფროსობა, старшинство.

**უხშირო**, ზედ. არა ხშირი მაგალ. თმა, нечастый, негустой, ვეფხ. 123.

**უჯათი**, ზედ. ჟინიანი ახირებული, упрямый, **უჯათობა**, ს. ჟინიანობა, упрямство, (ვუჯათობ, -თე), ზ. უ. ვჰჟინიანობ, ვახირებულობ, упрямиться.

**უჯანო**, ზედ. ულონო, უძალო, სუსტი, безсильный, немощный, слабый, **უჯანობა**, ს. ულონობა, безсиліе, слабость.

**უჯარო**, ზედ. ჯარისა არ მყოლი, безъ войска.

**უჯერესი**, ზედ. უცუდესი, худшій, იოაბ. 2—10.

**უჯერკულო**, ზედ. უბიწო, непорочный.

**უჯერო**, ზედ. უხამსი, უშესაბამო, ურიგო, непри-

личный, непристойный; ლუკ. 23—41; 1 ტიმ. 5—14; 1 ქართლ. 42, 349, 449; კავშ. 367, ან არ დამჯერი, ურწმუნო, недовѣрчивый, კაცია 95; -საქმე, беззаконное дѣло. სამ. კათოლ. შესავ; **უჯერობა**, **უჯეროება**, ს. შეუაბამობა, неприличность, 2 ქართლ. 199, 215; **უჯეროვნება**, ს. უმარჯველობა, неудобство; გულის უჯეროებით, ზზ. გულის არ დადებით, ურწმუნოდ, недовѣрчиво, სამ. სომხ. 344.

**უჯისდაესად**, ზზ. უმეტესად, უსაკუთრესად, болѣе всего, собственно; სამ. სომხ. 291, 362; ეს სიტყვა გარყვნილია უნდა: უზესთაესად, ე. ი. უპირველესად.

**უჯიშო**, **უჯინშო**, ზედ. უგვარო, უაზნო, незна[illegible]ный, ჩონგ. 70.

**უჯმაჯური**, ს. მოჩვენება, ოცნება რამ კვამლ[illegible] სახით, привидѣніе въ видѣ дыма, обла[illegible]; საბ. ლ.

**უჯრა** (არაბ.), მცირე ყუთი სტოლისა, ящикъ въ столѣ.

**უჯუფთო**, ზედ. ვისაც ცალი არა ჰყავს, неимѣющій себѣ пары, безпарный, რუსუდ. 188, 865.

**უჯუქამოდ**, ზზ. უვნებლად, безъ вреда.

**უჭახაკო**, ნ. უახაკო.

## ჳ. უ̂.

**ჳ**, თვლაში არ იხმარების და როგორც ამტკიცებს საბა სულხან ორბელიანი თავის ლექსიკონის შესავალში და მოიხსენებს, ვითამცეს ასო ძველს წერილებში იყდა და შემდგომთ მწერლებს უგულებლის ექმნათო, გარნა მე ახლად დავსწერეო, თუმცა ჩვენს ენაში ეგოდენი სახმარი არ არისო; მაგრამ სხვათა ენათა ლექსთა თვის დიდად საჭირო არისო, და სხ. თუ ჯეროვნად განვიხილავით ამ ასოს გამოთქმასა, თვისებასა და ხმარებასა, მხოლოდ მაშინ დავიჯერებთ, რომ ეს ასო არც საჭიროა ათიოდ ბერძნულის ენისაგან შემოღებულთა ლექსთა დასაწერად, არც სახმარებლად ქართულს ლექსებში: ასო ჳ ეთანხმების ბერძნულს ასოსა v. რომელსაც ქართველები გამოსთქმენ, ვითარც ი, მაგალ. არა ვინა ჰსწერს და გამოსთქვამ ჳაკინთი, ჳპერბოლა, ჳპატოსი, ეგჳპტი და სხ. არამედ ი: იაკინთი, იპერბოლა, იპატოსი, ეგვიპტი. აქა ჯერ არს შენიშნუა, რომელ ბერძნულის მიმსგავსებით ფრანციცულს ენაში ასოსა უ ჰსწერენ ორის ასოით: o და u შეერთებით ou, მსგავსად ამისა სამღუ̂თო წერილში უწერიათ ო და ჳ ნაცუ̂ლად უნისა, ვითარც სიტყვებში ოჳფალო, იესოჳ, ოჳბიწომან (ნახე ხუცური) დაბეჭდილი დაბადება და სხვანი წიგნები, ჯერ არს დაწერა უფალო, იესო, უბიწომან და სხვანი მისთვის რომ ჩვენა გვაქვს ასო უ და არა არს საჭირო ხმარება მრჩობლად ო და ჳ, ნაცუ̂ლად უ; ქართულს ენაში ჳ იხმარების არა ბერძნულის v ადგილსა; არამედ ვი და ი მაგიერად მაგალ. მოგჳ, ლეღჳ გამოვსთქვამთ და ვჰსწერთ მოგვი, ლეღვი; მიმსგავსებით ამისა ვჰსწერთ ლავრა ე. ი. დიდი მონასტერი; ევლოგია ან ეუ̂ლოგია, ე. ი. კურთხევა და სხ. ვჰსწერთ და გამოვსთყვამთ: ლავრა, ევლოგია.

**უ̂**, ბრჯგუ̂, არის ნახევარ ხმოვანი ასო და გამოითქმის საშუალ უ და ვ; თუმცა ქართულს ანბანში არა აქვს ადგილი. გარნა დასაწერად, მრავალთა ლექსთა საჭიროა, მაგალ. სუ̂მა, თქუ̂მა, ხუ̂ნა, ხუ̂მა, რომელნი მდაბიურად გამოითქმებიან სმა, თქმა, ხმა, ხმევა; უ̂ ბრჯგუ ამ სიტყვების მიმოხვრებში შეიცვლება ვ, მაგალ: ვს-ვ-ამ, ვთქ-ვ-ამ, ვხვნავ, ვიხვამ, რომელთა შესაძლებელს არს დაწერა ვსუ̂ამ, ვთქუ̂ამ. ვხუ̂ნავ, ვიხუ̂ამ და სხვანი მრავალნი.

## ფ.

**ფ**, არის უხმო ასო, წოდებული ფარ; რიცხვში, დანიშნავს 500, ფულის ან გარიშში ნიშნითურთ ხუთასს თუმანსა; წვრილის ფულის ანგარიშში 100 ფულსა ან 25 ბისტსა, რომელია ათი შაური ან ორ აბაზ ნახევარი; ქარაგმიანი ლექსი ამ ასოსა ზედა იწყებიან: ფ̃დ, ფრიად.

**ფ**, იხმარების ზოგჯერმე ნაცუ̂ლად ბ, მ, პ, ჶ, ვითარ: სეფისკვერი, მდაბ. სებისკვერი; მხალი, მდაბ. ფხალი; ეპისკოპოზი, მდაბ. ეფისკოპოზი; ჶილოსოფია, სწერენ და გამოსთქმენ ფილოსოფია, და სხ.

**ფაბრიკა** (ფრანც.), ს. ქარხანა ხელ-საქმართ სამუშაოთა ადგილი, фабрика.

**ფაგაბაში**, ს. გუჟ. 91?

**ფაგედანი**, ს. უმთლებელი წყლული, შალალის მადინებელი, ლავსაიკონ. 24, гноющаяся рана, საბ. ლ.

**ფადილი**, სხ. სიტყვით ხელ-ზედ ხვევნა, მოტყუება, водить за носъ, обманывать; საბ. ლ.

**ფადიშა**, -**შაჰ**, ს. სპარსთა ხელმწიფე, ყეენი, падишахъ.

**ფაენი,** ს. სამეფო სკიპტრა, რომელსაც თავზედ აქვს ხვირი ან ჯვარი, скипетръ.
**ფაეტონი** (ფრანც.), ს. ეტლი, фаэтонъ.
**ფავარი** (არაბ.), ს. შადრევანი, სარაჯა, წყლის მჩქეფარე, фонтанъ, водометъ; ცომ. 111.
**ფაზარი** (სპარ.), ს. ქვა პოვებული ღვიძლთა და ნაღველთა შინა ცხოველთასა და უფრორე ნიამორთა ან კლდეთა შორისცა; იხმარების ვითარცა სამკურნალო წამალი. გალესენ წყალშ და დაალევინებენ სნეულთა; ვეფხ. 326; პ. ფ. ლ. безоаръ, животный камень; сростокъ; ფაზარი ღორისა, окатышь изъ желудка свиней, პ. ფ. ლ.; ბუნ. ლ. **ფაზარი თხისა,** окатышь изъ желудка дикой козы, ბუნ. ლ.; **ფაზარი მადნისა,** безоаръ минеральный; ბუნ. ლ. **ფაზრის ბალახი,** მცენ. роговикъ, cerastium, ბუნ. ლ. ნ. მუხლუხა.
**ფათალო,** ს. კახურად სური, მცენ. плющъ, ბუნ. ლ.; პ. ფ. ლ.; ჩონგ. 103; -წყლისა, ნ. ნინოფი.
**ფათერაკი** (არაბ.), ს. მოულოდნელად შეხლომილი უსიამოვნობა ან უბედურება; უეცარი განსაცდელი, несчастный случай; бѣда, несчастіе; ვეფხ. 163, 625, სამ ვახტ. 91; ფათერაკი დაემართა, съ нимъ случилось несчастіе, სიბრ. 158; **ფათერაკება** (ვეფათერაკები, -კე), ზ. თვ. ვეუბედურები, не счастливиться, დარეჯ. 70; სამ. გიორგ. მეფ. 3.
**ფათრათიონის შალი,** ს. კამლოტი, камлотъ, стамедъ.
**ფათური,** ს. ფეხის ხმა, ხმაურობა, топотъ.
**ფათხი,** ს. ჩხართი, ბადეთ საქსოვი ჩხირი, игла для вязанія сѣтей.
**ფაიკი** (სპარს.), ს. პაიკი, შიკრიკი; скороходъ, курьеръ, ქილ. 128; დარეჯ. 11; ქაღრაკის სათამაშო ძელები, шахматы.
**ფაიტონი,** ნ. ფაეტონი.
**ფაიფური** (არაბ.), ს. ფარფორი, ჩინური, фарфоръ.
**ფაკელი, ფაკლა** (ლათ.), ს. სასანთლე წინგასამძღოლად, გასანათებლად, факелъ, ქილ. 21; 183.
**ფაქტი** (ფრანც.), ს. მოქმედება, ნაქმარი, фактъ.
**ფაქტორი** (ფრანც.), ს. მომქმედი, მოსაქმე, ნოქარი ვაჭართა, факторъ, коммиссіонеръ; ან სტამბის უფროსი, начальникъ типографіи.
**ფალავანა,** ს. მცენ. ბუნ. ლ?
**ფალავანი, ფალევანი** (სპარს.), ს. ბუმბერაზი, გმირი, მამაცი, ვაჟკაცი, ჭაბუკი; богатырь, герой; рыцарь; борецъ; **ფალავნური,** ზედ. მამაცური, богатырскій, **ფალავნება** (ვიფალავნებ, -ნე), ზ. უ. ვქმამაცობ, ვჭკუღლოვნობ, храбриться, ყარამ. 441; **ფალავნობა,** სს. მამაცობა, ვაჟკაცობა, геройство, (ვჭფალავნობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვქმამაცობ, ვვაჟკაცობ, творить чудеса храбрости, რუსუდ. 317.
**ფალანგა** (ბერძნ.), ს. გესლიანი ღრიანკალი ობობას ჰგავს, ядовитое насѣкомое, сорокопожка.
**ფალანგა** (სპარს.), ს. ფაცხა ან სახლი ნაბდისა; балаганъ; шалашъ войлочный.
**ფალანგა, -გი** (ლათ.), ს. ქვეითობა, ქვეითი მხედრობა შუბოსანი რომაელთა, фаланга, пѣхота.
**ფალანგი,** ს. ფაშფაშები, требуха, внутренности.
**ფალანი,** ნახე პალანი.
**ფალასი, ფლასი** (სპარს.), ს. ძონძი, ძაძა; მჩვარი; грубая шерстяная одѣжда, тряпье; трауръ, ზოგჯ. ქვეშაგასაშლელი ნაბადი, ჩული, полсть, половикъ; დარეჯ. 2—122; რუსუდ. 969; ძაძა ფლასი, вѣтошь.
**ფალაური ენა,** ს. ძველი სპარსული ენა, пехлевійскій, древне персидскій языкъ.
**ფალია,** ს. საპირისწამლე თოფისა, ზარბაზნისა, запалъ, затравка у пушки.
**ფალუზტაკი,** ს. ერბოთი ან ზეთით ასურემილი ფქვილი, ზავბული თაფლითა ან შაქრითა და სანელებელითა და მოხრაკული. поджаренная мука, смѣшанная съ масломъ и медомъ или сахаромъ; ქილ. 205; სამხ. 67.
**ფამილია** (ლათინ.), ს. სახლი, სახლობა, დედაწულნი; семья; გვარი, გვაროვთობა, ნათესაობა, фамилія, семья.
**ფამფალაკი,** ს. ერქვანთ იარაღი, принадлежности ярма.
**ფანფალი,** სს. трясеніе, **-ლება** (ვჭ), ზ. უ. ვიძვრი, шататься, კბილი მიფანფალებს, у меня зубъ шатается.
**ფამფარა,** ს. მცენ. козелецъ, мохнатка, полуночникъ, растеніе; ბუნ. ლ.; პ. ფ. ლ.; истодъ, ნ. ჩ. ლ.
**ფანარი** (სპარს.), ს. ლიფლიფი, фонарь.
**ფანატიკი, -ტიკოსი,** ს. მიბრჯნილი რაზედმე, ახირებული, фанатикъ.
**ფანდაკი** (სპარს.), ფანდალი, ფენდალი, ს. მაღალი ქუსლი მაშიისა ან ჩექმისა, высокій каблукъ, 1 ქართლ. 144.
**ფანდი** (სპარს.), ს. რჩევა, სარჩეველი, совѣтъ, ვისრ. 116; ლინგი, ხლინგი, მორკინალთა ხელოვნება, ухватка, пріемъ борцевъ.
**ფანდური,** ნ. ფანტური.
**ფანიერება** (ვა), ზ. მ. მივჰმალავ, მივაფანიერებ, скрывать, прятать, (ვეფანიერები, -რე), ზ. თვ. მივიმალები, მივეფარები, скрыться; **ფანიერი,** ზედ. მიფარებული, მიმალული, скрытый.
**ფანოსი** (ბერძნ.), ს. ფანარი, фонарь, ვეფხ. 1371.
**ფანტაზია** (ბერძნ.), ს. გუნება, фантазія.
**ფანტვა** (ვჭ), ზ. მ. ვაბნევ, არა იქ დავჭყრი; разбрасывать, раскидать, -ფულსა, мотать деньги, (ვიფანტები, -ტე), ზ. ვ. გავიბნევი; წავალ წამოვალთ, разбрасываться; расходиться; გონება მეფანტება, теряю разсудокъ.
**ფანტია,** ს. мотъ.
**ფანტური** (ბერძნ.), ს. საკრავი, бандура, балалайка.
**ფანჩატური,** ს. ფოთლის დერეფანი, ფაცხა, ტალავარი, шалашъ.
**ფამფარონი** (ფრანც.), ს. მოტრაბახე, თავის მომწონი, фанфаронъ.
**ფანჩვა,** სს. დაჭერა, მოცვა ადგილისა ნადირობის დროს, оцѣпить мѣстность во время охоты, ქილ. 270.
**ფანცქალი,** სს. барахтанье, біеніе (сердца), ფანცქალება (ვჭფანცქალებ, -ლე), ზ. უ. ვჭფორთხალებ, ვჭხრუწუნებ, барахтаться, биться, шевелиться, გული მიფანცქალებს, у меня бьется сердце.
**ფანჯარა** (სპარს.), ს. სარკმელი თულუხიანი, окно.
**ფანჯიაქი** (სპარს.), ს. ნარდის თამაშობაში: ერთი და

ხუთი; ან ხუთის თავი, ერთი ხუთისაგან; въ игрѣ нарди одинъ и пять; пятая часть; სამ. ვახტ. 255; 1 ქართლ. 308.

**ფარა**, ს. ჯოგი ნახირთა, ცხვართა, ღორთა და სხვათა, стадо овецъ, свиней; ანტ. 6—10; მაგალ. ფარის თავს თითო ცხვარი.

**ფარა**, ნ. გლეშურძი.

**ფარა** (ოსმ.), ს. ერთი ფული ან კაპეიკი შავი-ფულისა, 40 ფარა დადგება ერთი პიასტრი, 6 კაპ. თეთრი, копѣйка на ассигнаціи.

**ფარაგი, ფარაჯი**, ს. ქამრის გვარი სარტყელი, поясъ, кушакъ, საბას. ლ.; ჯიბე, карманъ, საბ. ლ. ანტ. 121; 8, 13.

**ფარავანა** (სპარს.), ს. პეპელა, бабочка.

**ფარავანი**, ს. თევზთ საჭერი ბადე, рыболовная сѣть, დახტ. 25.

**ფარანდა** (სპარს.), ს. მფრინვ. журавль, ვისრ. 130; პიანკ. ლ.

**ფარაშია, ფარიში**, ს. მცენ. ავშანა, შავშანა, волосатикъ; сухостебельникъ, женскій волосъ; პ. ფ. бѣлые вѣники, ერის. ლ.

**ფარაფინი** (სპარს.), ს. ნაგლეჯი, ნაკუწი მაგალ. ქაღალდისა, лоскутокъ бумаги и т. п.

**ფარაჯი**, ნ. **ფარაგი**.

**ფარაღათი**, ზედ. ხალვათად მოსილი, შინაურის ტანისამოსით, одѣтый въ домашнемъ въ свободнымъ платьѣ; ტანში ფარაღათი, поносъ, **ფარაღათად**, ზ. თავისუფლად, на свободѣ, на распашку; **ფარაღათობა**, ს. ფარაღათად ყოფნა, распашка, ან მოსვენება, თავისნებაზედ ყოფნა, отдыхъ, свобода, რუსუდ. 686, 397.

**ფარაჯა** (არაბ.), ს. ზედამ წამოსასხამი საწვიმარი, епанча, ჩონგ. 97.

**ფარგა**, ს. თევზია, судакъ, ბაქრ. 330; ხომს. 77.

**ფარგალი** (ოსმ.), ს. კარაკინი, იარაღი ხმარებული საზომად წარზიდულთა განფენილებათა, მოსავლებლად ხიმრგვლეთა და სხ. циркуль.

**ფარგლვა**, (ვჰ), ზ. მ. მოვხაზავ ფარგლით, чертить круги и т. д.

**ფარდა** (სპარს.), ს. სარკმელთა ან კართა ჩამოსაფარებელი, რომელთაგანც მცირეს ეწოდება კოზიმიცი და დიდს კრეტსაბმელი; თხელი კანი გინა აფსკა ტვინისა; занавѣсъ, штора, гардина; перепонка, -ტვინისა, мозговая перепонка, 2 ქრონ. 107.

**ფარდაგი**, ს. უხაო ნოხი ან ხალიჩა; ან ფარდა ჩამოსაფარებელი კართა, კედელთა; коверъ гладкій безъ ворса, гардина, занавѣсъ, ვეფხ. 338, 341, 391; ქილ. 357; ფარდავ, ნ. ფრდა.

**ფარდი** (ლათ. pars; სპარს.), ს. წილი, ტოლი, თანასწორი ნაწილი, часть, доля, სამ. ვახტ. 104; ხუთი ფარდი მიწა, пять участковъ земли.

**ფარდული**, ს. წნელის სართული, навѣсъ изъ прутьевъ, балаганъ.

**ფარდული**, ზედ. გასყიდული, проданный.

**ფარება** (ვა), ზ. მ. დავხურავ, დავჰხურავ, დავჰფარავ; покрывать, закрывать, завѣшивать; ვიფარებ პირსა, закрывать лице, ვეფხ. 1523, მაფარია ფართუკი, ანტ. 3—58; на меня надѣть фартукъ; (ვეფარები, -რე), ზ. თვნ. უჩინო ვიქმნები, скрыться, укрыться; ერთმანერთს ვეფარებით, скрываемся другъ за другомъ; აფარია, завѣшено, ანტ. 6—29.

**ფარეზი** (სპარს.), ს. ხელის შეწყომა, გაფრთხილება საჭმელ სასმელზედ; діета.

**ფარეში** (სპარს.), სახლის-მოსამსახურე, слуга, лакей, прислужникъ; პირის-ფარეში, ნახე თავის ადგილს; **ფარეშთუხუცესი**, начальникъ прислуги, დახტ.3; **ფარეშ თავლი დარი**, счетчикъ; დახტ.12.

**ფარეში** (არაბ.), ს. რკინის ჭანჭიკი მარწუხთა, მაკრატელთა და მისთანათა, болтъ, винтъ у ножницъ, у щипцовъ и т. п. ნ. ჩ. ლ.; კლიტის ენა, замочный языкъ; ფარეშის გაყრა, продѣть засовку, ქიმია 244; **ხის ფარეში**, ნ. ჭინჭილაკი.

**ფარეშოსანი**, ზედ. ჭანჭიკის მქონებელი, винтовой, на винтахъ, ფარეშოსანი ჯავშანი, панцырь на винтахъ, საბ. ლ. ნ. ჯავშანი.

**ფარეხი**, ს. საცხვრე ბოსელი, овчарня, ხურგლი, უფსკრული; прорѣха; пропасть; ნ. პარეხი.

**ფარვა**, სზ. защита, ნ. ცვა-ფარვა; (ვჰ), ზ. მ. ვჰხურავ, ვჰბურავ; დავიცავ; покрывать, закрывать, укрывать, сохранять, прятать; скрывать, (ვიფარავ, -რე), დავიცავ, დავიფარავ, защищать, охранять, взять кого подъ защиту, охрану; (ვიფარვი, -რე), ზ. ვ. დავიფარვი, დავიხურვი, დავიცვი; მივეფარები; покрыться, укрыться, прятаться; ქილ. 438; მატ. 17—5; (ვუფარავ, -რე), მივაფარებ, заслонять, (ვეფარები, -რე), ნ. ფარება; (მფარავს, მფარავდა, საღუთო წერილში მფარვიდა, მფარევდა), ზ. მიჩ. დამიცავს, защищаетъ, оберегаетъ меня, ლუკ. 1—35; გუჯარი. 27.

**ფარვანა**, ნ. ფარავანა; **ფარვანი**, ნ. ფარმანი.

**ფარზვალი**, ს. თასმა ხარაზთა დასაჭერად საკერავისა, потягъ, რ. ქ. ლ.

**ფართალი**, ს. წვრილმანი სავაჭრო, მ. ი. დალალისა, мелочной товаръ разнощика; ნ. ჩ. ლ. № 1; ანტ. 6—16.

**ფართო**, ზედ. ვრცელი, განიერი, просторный, широкій, пространный; ფსალ. 17—19; 36; 30—8; მატ. 7—13; -ტანისამოსი, широкое платье, -გზა, широкая дорога; **ფართოდ**, ზზ. просторно, широко, **ფართოება**, ზზ. სივრცე, пространство, широкость, დაბად. 26—22; წათა ცხოვ. 397, -ბეჭისა, полнота плечъ, რუსუდ. 1, (ვაფართოვებ, -ვე), ზ. მ. ვავრცელებ, ვაგანიერებ, расширять, распространять, (ვჰფართოვდები, -დი), ზ. ვდ. ვრცელდები, расширяться, распространяться.

**ფართუკი** (რუსულ.), ს. წინ მოსაფარებელი, передникъ.

**ფართხა**, ს. მცენ. скрипуха, скерда кровельная, ერის. ლ.

**ფარი**, ს. მრგვალი ფიცარი მეტალისა მკომართ სახმარი მოსაფარებლად; щитъ, ფსალ. 34—1; 45—9; ეფეს. 6—16.

**ფარიკა**, ს. ხენი ცხენთა სარცხვინელისა, болѣзнь дѣтородныхъ частей у лошади, საბ. ლ.

**ფარიკაობა**, ს. ხწავლა ხაომართი იარაღის ხმარებათა, фехтованіе, ქილ. 67.

**ფარილი**, ს. მური, ჭვარტლი ბაზმისა, сажа, копоть лампы, მარხვ. 1.

**ფარისეველი** (ბერძნ.), ს. ორპირი კაცი, თვალთმაქცი, лицемѣръ, ფარისევლის კვირა, недѣля о фарисеѣ; **ფარისევლობა**, ს. ორპირობა, მზაკვრობა, მცბიერობა, лицемѣріе, (ვჰფარისევლობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვორპირობ, ვჰმზაკვრობ, ვჰმცბიერობ, лицемѣрить, სამ. სოფ. 291.

**ფარიხი**, მცენ. ნ აღმანა.

**ფარმანი** (სპარს.), ს. ბძანება, ნების დართვა; приказъ, позволеніе; -მიბოძე, позволь мнѣ, ვეფხ. 65; რუსუდ. 681; ფარმანის თხოვნა, просить позволенія, ვისრ. 6; ვინც ფარმანსა ქვეშე მისსა მეცნიერნი იყვნეს, ученые, которые были подъ его начальствомъ, ვისრ. 6.

**ფარნა**, ს. ფერდელა, თეთრი ზროხა; бѣлый волъ, საბ. ლ.

**ფარნადი**, ს. მალე მსრბოლი, скороходъ, курьеръ, ვისრ. 6.

**ფაროსანი**, ზედ. ფარით შეჭურვილი მხედარი, საქმ. 23—23; вооруженный щитомъ.

**ფარსაგი**, ზედ. გამოსაყენებელი, გამოსადეგი, კეთილისა და ცუდის საშუალი, годный, порядочный, изрядный, -კაცი, человѣкъ порядочный; იმისაგან ფარსაგი არა გამოვარა, отъ него добра нельзя ожидать.

**ფარსანგი** (სპარს.), ს. შვიდი ვერსი ან ერთი მილი ღეოღრაფიული, миля, 7 верстъ.

**ფარტენა**, ს. მატყლის ფთილა, клубокъ непряденной шерсти, საბ ლ.; космы, кудеръ, склоченная пряда.

**ფარული**, ზედ. იდუმალი, მალვითი, тайный, скрытый, **ფარულად**, ზმ. იდუმალ, секретно, тайно.

**ფარფარი** (სპარს.), ს. хвастовство, (ვჰფარფარებ, -რე), ზ. უ. ვჰქადიხარ; ან თავი მომწონს, хвастать, фанфаронить.

**ფარფინა**, მცენ. დანდრანუკა, დანდური, портулакъ, საბ. ლ.

**ფარფიონი**, ს. მცენარე, молочай, раст.; პ. ფ. ლ.

**ფარფლი**, ს. თევზთ ფრთა, плавательныя перья у рыбъ.

**ფარფური**, ს. ფაიფური, фарфоръ.

**ფარღია, ფარღალალა**, ს. გვერდებღია სახლი, ფაცხა, хижина со скважинами со всѣхъ сторонъ; -ღელობა შენობისა, скважины въ строеніи.

**ფარღული**, ს. მანიაკი, მარგალიტის ჩამოსავლები; მსაჯ. 8—26; ვეფხ. 1460, ожерелье, მარკ. 1—39.

**ფარშამანგი**, ს. ფრინვ. павлинъ; 3 მეფ. 10—22.

**ფარჩა** (სპარს.), ს. ნაჭერი; ან ძვირფასი ლარი; кусокъ; парча, драгоцѣнная матерія; ერთი ცხვარი ექვსი ფარჩაა, баранъ дѣлится на 6 кусковъ, დასკ. 26.

**ფარჩეულობა**, ს. разныя шелковыя матеріи.

**ფარჩი**, ს. მომცრო ხალვინე, небольшой винный кувшинъ; ან ხელადა ვერცხლისა; ვეფხ. 1160; რუსუდ. 496, 499.

**ფარჩხალი, ფარცხალი**, ს. სავარცხლის მსხვილი კბილები, არა ხშირი, большіе зубцы у гребня, ან თხელი, მაგალ. ნაქსოვი, рѣдкій, неплотный.

**ფარ-ცვა**, ს. დაცვა და დაფარვა, покровительство, защита.

**ფარცხვა** (ვჰფარცხავ, -ხე), ზ. მ. ვჰგარავ, ავოშავ, დავჰფარცხავ; боронить.

**ფარცხი**, ს. კაბდოლასკი, დათესილთა ხნულთა ზედა სათრევი დასაფარავად თესლისა, борона.

**ფასაუღებლად**, ზმ. მუქთად, даромъ, ქილ. 474.

**ფასადი**, ს. გარეგანი მოხაზულობა სახლისა, фасадъ дома.

**ფას-დაუდებელი**, ზედ. დაუფასებელი, неоцѣненный.

**ფასება** (ვაფასებ, -სე), ზ. მ. დავაფასებ, ვაღირებ, оцѣнивать, (ვჰფასდები, -დი), ზ. ვდ. დავფასდები, оцѣниваться, (ვეფასები, -სე), ზ. თვ. ვღირვარ, стоитъ, ვეფხ. 1171; ვახტ. სამ. 16.

**ფასვაუღებლად**, მუქთად უფასოდ. безплатно.

**ფასი**, ს. ღირებულება ნივთთა ან თეთრი საჭირო სასყიდლად ნივთთა; ღირსება, პატივი; цѣна; достоинство; ფასის მომატება, набавлять цѣну, ფასის საცავი, სალარო, თეთრის შესაკრებელი, выручка, хранилище денегъ, მარკ. 12—41.

**ფასი**, ქალალის თამაშობაში, пасъ.

**ფასკუნჯი**, ს. ფრინ. ყანჩი, грифъ (птица); 2 სჯული 14—13; ყარამ. 388; რუსუდ. 506; ზუბ. ლ.

**ფასობა** (ვჰ), ზ. უ. ვჰღირვარ, стоитъ.

**ფასონი** (ფრანც.), ს. ნიმუში, მოყვანილობა კაბისა, фасонъ.

**ფაღური, ფატური**, ს. ფუღურო, дупло, пустота въ деревѣ, ქილ. 247; ზუბ. ლ.

**ფაცი**, ს. ფეტვი, მჭადი, просо, ერისთ. ლ.

**ფაფა**, ს. ფია, დუღილით შესქელებული ფქვილის საჭმელი, саламата, мучная кашица; კავკ. გაზ. № 23, 1851 წ.

**ფაფანაკი**, суконка, которою прикрываютъ голову Имеретины отъ солнца.

**ფაფარუჭობა**, 34 მოურავი?

**ფაფარი**, ს. ცხენთა ქედის ბალანი, грива.

**ფაფახი**, ს. ჩერქეზული ქუდი, папаха.

**ფაფეულობა**, ს. кашица, სამზ. 47.

**ფაფი**, ს ნახე დაბლაბი; განმ. ვეფხ. თეიმ. 1168.

**ფაფუკი**, ზედ. რბილი მაგალ. პური, мягкій хлѣбъ.

**ფაფხუა, ფაფხვა** (ვჰ), ზ. მ. ქვექვეი ცხენზედ მჯდომისაგან; сидѣть, покачиваясь на лошади, пришпорить лошадь.

**ფაქიზი** (სპარს.), ზედ. სუფთა, წმინდა, чистый, опрятный; ფაქიზება (ვა), дѣлать опрятнымъ; ფაქიზობა, ს. опрятность.

**ფაქლი**, ს. წუთხი შალალიანი, მქანოვანი და გამაფიცხებელი, сукровица въ болячкахъ; გამოსლ. 9—9; нарывъ.

**ფაღარათი**, ზედ. ნახე ფარაღათი.

**ფაღირი** (არაბ.), ს. გლახა, უპოვარი, бѣднякъ; დასკ. 31.

**ფაშა** (ოსმალ.), ს. წინამძღვარი მხედრობის, паша.

**ფაშარი**, ზედ. უმარლვო, მჩატე, рыхлый; валенецъ, რ. ქ. ლ. ბ. ნ.

**ფაშატი**, ს. ხრდალი კვიცი, ჭაკი, молодая кобылица.

**ფაშვი**, ს. დიდი ნაწლევი, требуха, брюшная внутренность; **ფაშვიანი**, ზედ. მუცლიანი, пузатый, კაცია. 21; **ფაშვნიერი**, ზედ. требушинный, пузатый, ს. требуха, ლევიტ. 4—11, სამღუთო წე-

რილში: განავალი, სკორე, калъ, пометъ, გამოსლ. 29—13; ლევიტ. 4—12.

**ფაშიფუში**, ს. შინაგანი მუცლისა, требушина.

**ფაშობა**, სხ. быть пашею.

**ფაჩაჩი**, ს. ნაბდის ქუდი, войлочная шапка, ზუბ. კ. 206.

**ფაჩვი**, ს. ტანზედ ბალანი, волосы на тѣлѣ у человѣка; **ფაჩვნიერი**, ზედ. волосатый, косматый.

**ფაჩქა**, ს. მცენ. შავი ფეტვი, черное, птичье или боровое просо.

**ფაცაფუცი, ფაციფუცი**, ს. აქა იქ მივარდნა, ფაცურობა, ჩოჩქოლი, бѣготня, суетня, ზუბ. კ. 246; კაცია 15, ფაცაფუცში, въ попыхахъ.

**ფაცახი**, ს. მსხვილი მატყლი, толстая шерсть, საბ. ლ.

**ფაცერი**, ს. მახე თევზთა, рыболовный кузовъ, ბუჟ. 31.

**ფაცერკოდი**, ს. მფრინველთ საჭერი მახე, сѣть для ловли птицъ, учугъ, силокъ.

**ფაციფუცი**, ნ. ფაცაფუცი, суетня.

**ფაცურობა**, ს. დაფაცურება, ფაცი ფუცი, ჩოჩქოლი, суетня, бѣготня.

**ფაცქი**, ს. ერთბაშად შეხტომა, дрыганіе.

**ფაცხა**, ს. ფალანგა, ფანჩატური, წნულით ან ლერწმით დაწნული სახლი, плетенная изба, балаганъ.

**ფაწალა**, ს. ტყირპი, ელენთა, селезенка, ზუბ. ლ.; ნემესი 27.

**ფაჭა**, ნ. ფიტი ან ფიჭი.

**ფახაფუხი, ფახუნი**, ს. ცუდი ბაქი, хвастовство, საბ. ლ.

**ფახალი**, собственная земля крестьянъ у Мингрельцевъ.

**ფახვა** (ვჭფახავ, -ხე), ზ. მ. ვჭხუჭავ თვალთა, жмурить глаза, щурить.

**ფახი**, ს. ტყუვილი მუქარა, пустая угроза.

**ფე, ფეი**, შორისდ. ფუ, фи! фу!

**ფეანდაზი, ფეინდაზი** (სპარს.), ს. ქვეშ გასაშლელი ხელმწიფის სავლელად, постилка, которую стелятъ по дорогѣ для прохода Государя.

**ფებერვალი**, ს. თებერვალი, სარწყუნისი, февраль.

**ფეთება** (ვა), ზ. მ. ვაფთხობ, ვაშინებ, ვაკრთობ ძილში; испугать, встревожить, привести въ недоуменіе; (ვეფეთები, -თე), ზ. თვ. ვიფთხობი, ვჭკრთები ძილში, пугаться во снѣ; თუ ხორცი როგორ მეფეთა, მოურავ. 220, какъ дрогнуло мое тѣло.

**ფეთი**, ს. დაფთხობა, შეშინება ძილში საოცრისაგან, испугъ отъ привидѣнія; ფეთიანი, ზედ. бѣснуемый привидѣніями.

**ფეთ-მაგი**, ს. ლეკვერთხი, წვივ-საკრავი, подвязка.

**ფეთქა**, სხ. біеніе, трепетъ, ჩონგ. 132; (ვჭ), ზ. უ. ძარღვთა თ̃ს: ვჭსცემ, ვიძვრი, биться, шевелиться, трепетать. (ვიფეთქ, -ქე), ზ. მიჩ. თოფის წამლისათვის: ავიწვი, ერთს წამს ავენთები, о порохѣ: вспыхнуть; (ვიფეთქები, -ქე), ზ. ვ. ავიწვი; მცენარეთათვის: თავს ამოვჭყოფ; вспыхнуть; о растеніяхъ: выходить изъ земли, пускать ростки; ზუბ. კ 126; (მიფეთქს. გიფეთქს, უფეთქს მაგალ. გული, მაჯა), ზ. მიჩ. მიცემს გული, მაჯა, бьется у меня сердце, пульсъ; ვისრ. 12; ჩონგ. 132; ერისთ. 2—88.

**ფეიერვერკი**, ს. შუშხუნა, фейерверкъ.

**ფეინდაზი**, ნ. ფეანდაზი.

**ფეინი** ცხენისა, ქიმ. 110, калъ лошадиный.

**ფეიქარი** (სპარს.), ს. ლართა ან სამოსელთა მქსოველი, ткачъ.

**ფელამუში**, ს. ტკბილის კვერი, სქელი თათარა, постила.

**ფელგამი**, ს. ბალღამი, флегма. ზუბ. ლ.

**ფელდმარშალი** (რუსულ.), ს. ამირ სპასალარი, ამირბარი, фельдмаршалъ.

**ფელთეგერი**, ს. შიკრიკი, მალემსრბოლი, фельдъегерь.

**ფელიკი**, ს. ოფიტონი, შაშხის ნაკვეთი, окорокъ.

**ფელონი**, ნ. ფილონი.

**ფელცეხმეისტერი**, ს. фельдцигмейстеръ.

**ფელშერი**, ს. დალაქი სასნეულოში, фельдшеръ.

**ფენა**, სხ. стланіе; развѣшиваніе, (ვჭფენ, ვჭფინე), ზ. მ. დავაგებ, გავშლი, მოვჭფენ, დავჭფენ; стлать, растилать; ან დავჭკიდებ გასაშრობლად სარეცხს, გავჭფენ; развѣшивать бѣлье, и т. п. (ვიფინები, -ნე), ზ. ვ. მოვიფინები, გავიშლები; განვიფინები მაგალ. მზის შუქი; разстилаться; распространяться; ვეფხ. 414; (ვჭფენივარ, ვჭფენოდი), ზ. ვ. გაფენილვარ, быть разостлану, распространену, ვეფხ. 1206; **ფენილი**, ნაფენი, მიმ. постланный, ქუა ფენილი, вымощенный камнемъ; **ფენდაკი**, ნ. ფანდაკი; **ფენი**, ნ. ფაენი.

**ფენიქსი**, ს. ვარსკვი მფრინვ. фениксъ.

**ფენომენი**, ს. ცისიერი, რაიცა შეხვდების ჰაერში ვითარ: წვიმა, თოვლი, ელვა, ტატანი, ბაკი მზისა, феноменъ.

**ფერადება** (ვა), ზ. მ. შევახამებ, ჩავაფერადებ, раскрашивать, **ფერადობა** (ვჭფერადობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ფერად-ფერადი ვარ, быть разноцвѣтну, (მიფერადდება, -დდა), ზ. მიჩ. მიმშვენიერდება, ფერად ფერადად გამომეცხადება, становиться для меня красивымъ, разнообразнымъ; ფერადობა სიტყვისა, разнообразіе въ словахъ; მარტ. 1—49.

**ფერადი**, ზედ. შლილი ძაფი აბრეშუმისა ან ლაზლისა შეღებული სხვა და სხვა ფერად; ჩაფერადებული; ჭრელი სხვა და სხვა ფერი ან რიგი, разноцвѣтный (шелкъ); разнообразный; ებრ. 2—4; ანდრ. 18; ფერადი ჩაშვებული, затканный разными цвѣтами, რუსუდ. 361.

**ფერადი**, ს. დაუგრეხავი აბრეშუმი; სამხატვრო წამალი, несученый шелкъ; краска.

**ფერად-ფერადი**, ზედ. სხვა და სხვა ფერი, რიგი, разноцвѣтный, пестрый; различный.

**ფერა-ფერა**, ს. მცენ. ჭიაფერა, ჯამფაზია, шпинатъ американскій, жирная трава, ერისთ. ლ.; მცენ. ночная красавица, раст. ერის. ლ.

**ფერ-გადაკრული, ფერ-გამქრალი**, ზედ. ფერმიხდილი, блѣдный, ვეფხ. 42.

**ფერდა**, ნ. ალკაპი.

**ფერდებ-ჩაცვივნული**, ზედ. დამშეული, გამხდარი ხვასტანგი, тощій. худой (скотъ).

**ფერდელა**, ს. თეთრი ძროხა ან ფერდის ქარი, бѣлый волъ; паховая грыжа.

**ფერდი**, ს. გვერდის ძვლებს ქვემოთ ნაწილი მუცლისა ორგნითვე, пахъ, ფერდის ქარი, паховая грыжа; ფერდის ტკივილი, боль въ пояснацѣ.

**ფერდობი**, ს. გვერდობი მთისა, подгорье, косогоръ.

**ფერება** (ვა), ზ. მ. შევახამებ, ჩავაფერადებ, красить, цвѣтить; ცრემლისა სისხლის ფერება, ე. ი. სისხლით შეღება ცრემლისა, кровью окрасить слезы, ვეფხ. 778; (ვი), ზ. მიჩ. შევიფერებ, შევითვისებ, შევიწყნარებ; ვიკადრებ, усвоить себѣ, ужиться; осмѣливаться, рѣшаться на что; ვეფხ. 1252; არსით უჩნდეს მიჯნურობა, არა სადა იფერებდეს, ვეფხ. 13; სხვასთან მიჯნურობა არ უნდა ჰქონდესო და არც უნდა იკადროს, онъ не долженъ ни любить, ни рѣшаться на любовь съ другою; იფერებს სიყვარულსა, ე. ი. სიყვარულს ითვისებს, сносить любовь; ვეფხ. 30, 1245; (ვეფერები, -რე), ზ. თვ. შევეფერები, ვეკადრები; ვეტრელები, ვეალერსები, ვჰსცდილობ ვისისამე სიამოვნობას, приличествовать, соотвѣтствовать, согласоваться, угождать, ласкать; ვეფხ. 1518; რუსუდ. 736; სიბრ. 139; ქილ. 351, 648; ვითაეფერებოდათ, какъ было имъ прилично; სიბრ. 31, 68; რაც ეფერების, какъ слѣдуетъ, ხამ. ვახტ. 150; არ ეფერება, не прилично ему. რუსუდ. 316; (მიფერებ, -რე), ზ. მიჩ. მიდარებ, დამედარები, подражаешь мнѣ, ვეფხ. 160; (მიფერებია, -ბოდა), ზ. ვნ. შემშვენის, მეკადრება, прилично пристойно мнѣ; რუსუდ. 493.

**ფერეზი, ფერზი** (სპარს.), ს. ლაზიერი ქადრაკის სათამაშოს კაცებში, ферзь (въ шахматной игрѣ).

**ფერეზიკი**, ს. დალალი, разнощикъ.

**ფერი**, ს. ვითარება ნივთთა, ქვემდებარე ხედვისა, ვეფხ. 1; უპირველესნი სახენი ფერისა არიან: თეთრი, შავი, წითელი და ყვითელი; ამათ დაერთვისო: ლურჯი, მწვანე და იისფერი; თუ თეთრი და შავი შეერთდების მაშინ ეწოდება ფერო; თუ თეთრი და ყვითელი ქარწია; თუ წითელი და ყვითელი ნარინჯია: ნახე რუხა; საზოგადო ლაპარაკში: მწითური პირზედ წასასმელი; ნივთათვის: რიგი, გვარი; ზედ. შესაფერი, საკადრი; цвѣтъ, краска; румяны; видъ, образъ; приличный, пристойный; ვისრ. 200; 2 ქართლ. 446; რუსუდ. 584; შავი ფერი, черный цвѣтъ, მქრქალი ფერი, темный, полинялый цвѣтъ, ფერი მიხდის, линяетъ; სამთა ფერთა საქებელთა, въ трехъ видахъ похвала, ვეფხ. 17; ფერი მკრთა, ან ფერმა გადაჰკრა, поблѣднѣлъ (онъ). რაც არა შენი ფერია, ე. ი. რაც შენი არ არის საკადრისი, все что тебѣ непристойно; ვეფხ. 378; მონახე, ჰქმენ რაცა შენი ფერია, ищи и дѣлай что достойно тебя, ვეფხ. 848; არა ფერია, это ничего, რაგინდა რა ფერი, какъ бы то ни было; ალბ. 87; არას ფრით, никакимъ образомъ, никакъ; სხვა და სხვა ფერი საჭმელები, разныя кушанья.

**ფერია** (სპარს.), ს. ზღაპრულად: კეთილი სული, შემწე კაცთა, და წინადმდეგი დევთა; ნ. დევი, фея, ანტ. 3—65; ყარამ.

**ფერიანება** (ვაფერიანებ, -ნე), ზ. მ. გავამშვენიერებ, ფერს ვაძლევ, дать хорошій видъ; ქილ. 14.

**ფერის მჭამელა**, ს. პირის სახეზედ მხმო ან შავი ფოლაქები, веснушка, угорь, прыщъ; მცენ. Daucus, ერისთ. ლ.

**ფერის ცვალა**, მცენ. бедренецъ.

**ფერის-ცუალება**, სხ. ფერის შეცვლა: დღესასწაული 6 აგვისტოს. დაწესებული, მოსახსენებლად მისსა რაჟამს მაცხოვარმან ფერი იცვალა წინაშე მოწიქულთა თვისთა; მარკ. 9—2: преображеніе (праздникъ); (ფერს ვუცვლი, ვუცვალე), ზ. მ. სახეს გამოვუცვლი, преобразить, (ფერს ვიცვლი, -ვიცვალე), სახეს გამოვიცვლი, преобразиться.

**ფერმენტინის ზეთი**, ს. терпентиновое масло, ქიმ. 143.

**ფერმიხდილი, ფერმკრთალი**, ზედ. ფერწასული, блѣдный, ვეფხ. 318; **ფერმკრთალება, -ლობა**, ს. ფერის მიხდილობა, блѣдность; (ვიფერმკრთალებ, -ლე), ზ. მიჩ. ფერი წამივა, ფერს მივიხდი, поблѣднѣть, ვეფხ. 172.

**ფერმუარი**, ს. თითა, фермуаръ, ერისთ. 186.

**ფერნაკლული, ფერნაკლულევანი, ფერნამკრთალი**, ზედ. ფერმიხდილი, блѣдный, -მკრთალობა, ფერმიხდილობა, блѣдность.

**ფერნაქცევი**, ზედ. გახუნებული, полинялый, ვისრ. 146.

**ფერო**, ზედ. თეთრისა და შავის საშუალი, темносѣрый; სამღუთო წერილში: ჭრელი, пестрый, пелесый, დაბად. 30—33.

**ფეროანი, ფეროვანი**, ზედ. მწითური, თეთრ-ყირმიზი, румяный, მარტ. 1 — 187; ვისრ. 52; **ფეროვანობა**, ს. მწითურობა, румяность, რუსუდ. 187; ქილ. 5; ფიზიკ. 140; ქილ. 459; ვისრ. 193; ტურფა ფეროვნება, нѣжный цвѣтъ лица.

**ფერობა**, ს. ტრელება, მიფერება; მწითური ფერიანობა; ласки, угожденіе; румянецъ, краска на лице; цвѣтъ; მოურავ. 377; ტურფა ფერობა, нѣжный, яркій цвѣтъ лица; ვეფხ. 37; მწვანე ფერობა, зеленый цвѣть, 1 ქართლ. 24; ვისრ. 87; **მრავალ-ფერობა**, многоразличность, ვისრ. 200; (ვჰფერობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰშვენი, ვეკადრები ან ვჰმშვენიერობ, красоваться, შავთ. 29, приличествовать, соотвѣтствовать; ვისრ 5; (მფერობს, მფერობდა), ზ. მიჩ. შემშვენის, прилично мнѣ, დარეჯ. 2—84; ვისრ. 47, 171; ანტ. 1—22.

**ფეროვანი, -ვნება**, ნახე ფეროანი.

**ფეროზი, ფერუზი**, ს. თვალი, бирюза, ვისრ. 51; რუსუდ. 112.

**ფერხო**, ს. ურმის თუ̂ლის გარემორთხმული სქელი ხის კრკალი, коло, деревянный ободъ у колеса.

**ფერფლი**, ს. ნაკვერცხალზედ შენივთებული თხელი ნაცარი, пепелъ, -სპილენძისა, ე. ი. პრპენი, წიდა მეტალლისა, окамина, -ხორბლისა, шелуха пшеничная.

**ფერქცეული, ფერშეცვლილი, ფერწასული**, ზედ. ფერმიხდილი, блѣдный, ვეფხ. 102; ლევიტ 13—4.

**ფერცხალი**, ს. გვერდის წიბო; კლიტის ენა, ребро; язычекъ у замка, დაბად. 2—22; ქილ. 39.

**ფერხთ-შესახსმელი**, ნახე ფეხთ საცმელი.

**ფერხი**, ნ. ფეხი; -მგალობელთა. хоръ пѣвчихъ.

**ფერხისი, ფერხული**, ს. თოხმით როკვა მრავალთა, хороводъ.

**ფერხის, ფერხად**, ზზ. კუალის კვალ, (მაგალ. დევნა), по пятамъ, преслѣдовать кого; ისაი 41—2.

**ფერხმალე**, ზედ. მალე მოსიარულე, быстроногій, **ფერხმალეობა**, ს. მალე ან ჩქარა სიარული, проворство.

**ფერხმრავალი**, ს. კიბორჩხალი, круглый ракъ.

**ფერხ-საძგმელი**, ს. ხარისხი, ფეხის დასადგმელი კიბისა, ступень.

**ფესანგი**, ზედ. ჭრელი ცხოველი, о животныхъ; пестрый.

**ფესვედი**, ს. გრძელი სამოსელი დიდებულთა ქალთა ოქროქსოვილი და შემკული თვალ მარგალიტითა; рясна, платье со шлейфомъ, шитое золотомъ, გამოსლ 28—4, 14; ფსალ. 44—13; ისაი. 3—20; 1 ქართლ. 274.

**ფესვებიანი**, ზედ. დიდი ფესვების მქონებელი, ფესვ გამდგარი; о деревѣ: имѣющій корни.

**ფესვი**, ს ძირი ხეთა და მცენარეთა, მიწაში დაფარული; ან ძირი კბილთა დაფარული ღრძილებითა; გრძელი და ფართო კალთა სამოსლისა; корень дерева; корень зубовъ; подолъ у платья, шлейфъ; გამოსლ. 28—22; მაკ. 14—36; 23—5; 1 ქართლ. 98; -მთისა. подошва горы.

**ფეტვი**, ს, просо, იეზეკ. 4—9; ისაი. 28—25, крупа.

**ფეღამბარი** (სპარს.), ს. მოციქული, წინასწარმეტყველი, посланникъ, пророкъ; შავთ. 82.

**ფეღამბარ-აღაჯი**, მცენ. бакаутъ, ჰ. ფ. ლ.

**ფეშო, ფეშხო**, ს. საკლავთ ცალი გვერდი ჩანასხვავი, одна половина зарѣзаннаго барана.

**ფეშტამალი** (სპარს.), ს. წინ მოსაფარებელი, არდაგი, ბოკონოტი, წინ მოსახვევი, передникъ.

**ფეშქაში** (სპარს.), ს ძღვენი, даръ, დასტ. 91, **ფეშქაშება** (ვუ), ზ. მ. ვუძღვნი, საჩუქრად მივსცემ, подарить, **-შებინება** (ვუ), ზ. სხმ. საჩუქრად მივაცემინებ, заставить подарить. მეფეშქაშებინოს, дарю, ერისთ. 2—160, **ფეშქაშ-ნივისი**, ს. მოხელე, რომელიც ანუსხამდა საჩუქრად დანიშნულთა ან მიღებულთა ნივთთა, чиновникъ, который велъ списокъ получаемыхъ и отсылаемыхъ подарковъ; დასტ. 114.

**ფეშხანა** (სპარს.). ს. კარავი თვისის მომართულობით, палатка со всѣми принадлежностями для ихъ устройства, რუსუდ. 562, 754.

**ფეშხვანი**, ს. კალათა, корзина, დაბად. 40—16.

**ფეშხენი, ფეშხუმი**, ს. ძირიანი თეფში, მარკ. 6—28; ეკლესიასა შინა წმინდათა ნაწილთა დასასვენებელი ჭურჭელი; блюдо; дискосъ, церковный сосудъ; მარკ. 6—23; 1 ქართლ. 308.

**ფეშხო**, ნახე ფეშო.

**ფეჩი** (რუსულ.), ს. ფურნე, печь.

**ფეხაკრეფით**, безъ шуму, ივერია № 39—12.

**ფეხ-აღებული**, ზედ. სასიარულოდ განმზადებული, მროვ 77; поднявшій ногу.

**ფეხბანა, ფეხთბანა**, ს. ფეხთ -დაბანა, умовеніе ногъ

**ფეხ-დახეთქილი**, ზედ. ცრიცველსა ფეხით ბევრის სიარულით ფეხის გულის დაგლეჯა, отъ многаго хожденія босыми ногами, намозоленная нога, კაცია 122.

**ფეხებიანი, ფეხედი**, ზედ. ფეხების მქონე, მაგალ. სტოლი, სკამი, имѣющій ножки, напр. столъ и т. п.

**ფეხთით**, ზზ. ფეხთ უკან, მაგალ. ფეხთით მიწვაძალლი, დავრ. 123. у ногъ.

**ფეხთსაცმელი**, ზედ. მოგვი, ჩექმა, სანდალი, ქოში და სხ. обувь, რუსუდ. 555.

**ფეხთუცმელი**, ზედ. ფეხშიშველა, босый.

**ფეხი, ფერხი** (სპარს. ლათინ. ფრანც.), ს. ასოა კაცთა და სხვათა ცხოველთა სახმარი სლვისათვის; ფეხი ითქმეს ნივთა თვისცა: ფეხი სკამისა და სხ. საზომი 12 დუიმისა; нога; ножка у стула; мѣра 12 дюймовъ, ფეხი კიბისა, ე. ი. საფეხური, ступень у лѣстницы; ფეხისგული, ე. ი. ცერფი ფეხისა, стопа, пята, ფეხის ჩონჩხი, кисть ноги, ფეხის ადგილი, нужное мѣсто, ფეხის თითებზედ სიარული ходить на цыпочкахъ; ფეხი არ მოუცვალა, неуступилъ, не сбавилъ цѣны, ჩემს ფეხებს, მდაბ какое мнѣ дѣло, ფეხის ქირა, плата за хожденіе по дѣламъ, კაი ფეხი გაქვს, счастливая у тебя нога, რუსუდ. 424; ფეხ და ფეხ გასვლა მდინარისა, вплавъ переплыть рѣку, ფეხ და ფეხ მისდევს, преслѣдуетъ шагъ за шагомъ, **ჩახმახის ფეხი**, ე ი. საკაუე ცალის დასაჭერი, курокъ, ბუნ. კ. 68; **ფეხ-მძიმე**, ზედ. ზანტი, ლოხი, тяжелый на подъемъ. **ფეხ მძიმობა**, ს. ორსულობა, беременность, ანტონ. 5—5; **ფეხ მაგარი**, ზედ. крѣпкій на ногахъ, -ცხენი, крѣпкая на ноги лошадь, **ფეხის ხუნდი**, колодка, которую надѣваютъ на ноги преступнику. **ფეხმრავალა**, ს. полипъ, многоногъ (животное водяное), ბუნ. ლ.; лампреты, ერის. ლ. ფეხშიშველი, ზედ. ფეხთ უცმელი, босый, რუსუდ. 537; ფეხშიშვლობა, ს. босота, რუსუდ. 555; **ფეხშიშველა, ფეხშველა**, ზზ. босикомъ; **ფეხიანი**, ზედ. имѣющій ногу. **ფეხობა**, ს. მარცვალ არ ისმარების, გარნა რთულად, მაგალ. ოთხფეხობა, четвероногія животныя, **ფეხ-საცმელი**, обувь, **ფეხ-წყნარა**, ზზ тихимъ шагомъ, ქილ. 426; **ფეხური**, ზედ. пѣшій, -ჯონჭველისა, мелкія черты рисунка, ქილ. 602.

**ფვილიტი**, ს. ჭიაა ერგვარი, ბუნ. ლ.

**ფვიშო**, ს. მცენარეა, ბუნ. ლ?

**ფთა**, ნ. ფრთა; **ფთილა**, ნ. ფრთილა.

**ფთხვინვა** (ვჰფთხვინავ, -ნე), ზ. უ. ცხენთათვის: ვაფრასტუნებ, фыркать, რუსუდ. 247

**ფთხილება**, ნ. ფრთხილება; ფთხილვა. ნ. ფრთხილვა.

**ფთხრიალი**, ს. ფრთების ხმა გაფრენისდროს; шумъ, порханія птицъ.

**ფთხობა**, ნ. ფრთხობა.

**ფი**, შორის, ფუ, фи.

**ფია**, ს. ჩჩვილთ ფაფა, кашка для дѣтей.

**ფიალი** (ბერძნ.), ს. სასმისი თასი, чаша для питья, გამოსლ. 27—3; რიცხვ. 4—8; იგავი 23—29; ქებ. 5—13; 1 ქართლ. 243, 308; სიბრ. 163.

**ფიალჯამი** (სპარს.), ს. ფინჯანი, ჯამთასი მისართმევი

მაწონთა, ნაღებთა, ჩაისა, чашка, ნ. ფინჯანი; **ფიანდაზი**, ნ. **ფეინდაზი**.

**ფიგურა** (ფრანც.), ს. მორფი, ნაკუთი, фигура.

**ფიდანი**, ს. ბადია, большая чаша, რუსუდ. 350.

**ფიდო**, ყურძენია, ბაქრ. 229.

**ფიზიკა** (ფრანც.), ს. სწავლა ბუნებისათვის და ნივთთა თვის მყოფთა ბუნებათა შინა; физика, ლოლ. 14; -კური, ზედ. физическій.

**ფიზიონომია** (ბერძნ.), ს. ნაკუთი პირის სახისა, физіономія.

**ფიზიოლოღია** (ბერძნ.), ს. სწავლა ყოფა ცხოვრებისა ან თვისებისათვის სხეულთა, физіологія, **ფითილა**, ნ. **ფილთა**.

**ფითილა**, ს. ოქრომჭედლის დასახვევი ფირფიცა, планка.

**ფითრება** (ვჰფითრდები), желкнуть въ лицѣ, блѣднѣть; ივერი № 1—62.

**ფითლი, ფითრი**, ს. მცენ. ნიყვი, ფიფი, омела, птичій клей, ბუნ. ლ.; наростъ на ветвяхъ дерева, -მეხისა, дубовый наростъ, ქიმ. 259; ბუნ. ლ.; дубовый клей, პ. ფ.; -ნიგვზისა, клей орѣховаго дерева.

**ფითხი**, ს. აქანდაზი, რკინის ნიჩაბი, ნაკვერცხალთ ახალები, желѣзная лопатка.

**ფიკია, ფუკია** (ბერძნ.), ს. ზღვის ბალახი, раст. морской водоросль. ბუნ. ლ.; ნემეს. 1.

**ფილაკი**, ნ. ფინაკი, 8 რაპ. ბროს. 106.

**ფილაგანი, ფილაკანი**, ს ძველებურად: ქვის ან ისართ სასხლეტი მაშინა ომის დროს ციხის შესამუსრველად, катапултъ, стрѣло или камнеметъ, საბ. ლ. ვისრ. 166; 1 ქართლ. 211.

**ფილაკანი**, ს. მფრინ. ვარხვი, пеликанъ, птица баба.

**ფილანტროპი** (ბერძნ.), ს. კაცთ მოყვარე. филантропъ.

**ფილაქანი**, ს. ფიქალის ქვა, плита каменная, лещадь, базальтъ.

**ფილაქი, ფილახი** (სპარს.). ს. ბედი, ბედისწერა, судьба, ვისრ. 31; ალექს. 133.

**ფილენჯი** (სპარს.), ს. სენი დაგრეხისა, დამანჭვისა, конвульсія, болѣзнь; пляска Виттона, **ფილენჯის ქარი**, параличъ одной какой либо части тѣла, 1 ქართლ. 281; ბუნ. ლ.: პ. ფ. ლ.

**ფილთა** (არაბ.). ს. პაცრუქი სანთელთა, ბაზმაკთა; წყლულთა შინა შთასადები პაცრუქი მალამოთურთ; фитиль, свѣтильня; корпія для ранъ; -ზარბაზნისა; фитиль, пальникъ; ფილთა მეხი, ს. ყუმბარა დიდი და ზრქელი ზარბაზანი, мортира.

**ფილთაქვა**, ს. пестъ.

**ფილი**, ს. დიდი როდინი, ступка, пестъ, რიცხ. 11—8; ან ტაშტი ხელის საბანი, ზოგჯ. ცვილის კვერი; тазъ; кружекъ воску; საბ. ლ.

**ფილოლოღია** (ბერძნ.), ს. სიტყვიერი სწავლა, филологія.

**ფილონი, ფელონი** (ბერძნ.), ს. ზედეთი სამღუდელო შესამოსელი, фелонъ, священническая риза.

**ფილომპატი** (ბერძნ.), ს. ნადირთა და მხეცთ შესაწყვდევი ადგილი, звѣринецъ, 1 ქართლ. 302.

**ფილოსოფია** (ბერძნ.), ს. სიბრძნე, философія, **ფილოსოფოსი**, ს. კაცი ბრძენი, философъ, **-სობა**, ს. ბრძნობა, философствованіе, (ვჰფილოსოფოსობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰბრძნობ, философствовать, მარტ. 1—46; ლოლ. 28; ფილოსოფოსება (ვიფილოსოფოსებ, -სე), ზ. უ. умничать, ერისთ. 98.

**ფილტვი, ფირტვი** ს. თხელი და რბილი კერძო კაცთა ან ცხოველთა შიგანეულისა, მდებარე შორის ღვიძლისა და გულისა, რომელიც იხმარება სამშვინველად გაბერვით და დაფუკვითა, легкое, ливеръ; **ფილტვის ბალახი**, ს. მცენ. ორფერი ბალახი; медуница (раст.), პ. ფ. ლ.; ბუნ. ლ.

**ფილწვა** (ვჰფილწავ, -წე), ზ. მ. ვანიავებ პურსა, вѣять.

**ფინა, ფინია**, ს. გოშიაზედ მოდიდო ძაღლი, пудель.

**ფინა, ფინაკი**, 10 ოყა ან 3 ქილა. ბაქრ. 13.

**ფინანსი**, ს. სახელმწიფო შემოსავალ გასავალი, სალარო, финансы.

**ფინდიხი** (ოსმ.), ს. თოფის ტყვია, пуля, 2 ქართლ. 309, 325, 535.

**ფინთი** (სომხ.), ზედ. ცუდი, საძაგელი, საზიზღარი, гадкій, мерзскій; дрянь, гадость; пометъ, калъ; ფინთი-ფუნთი, ს. ცუდმადი, дрянь, всякая всячина, ქიმ 44.

**ფინთილა**, ს. იმერულად: აბედი, трутъ.

**ფინია**, ნ. **ფინა**, რაინდ. 8.

**ფინიკი** (ბერძნ.), ს დანაკის კუდი, ვალანოსი, пальма; финикъ; გამოცხ. 7—10. ფსალმ. 91—12.

**ფინიფტი, ფინიქტი**, ს. მინაქარი, финифтъ, эмаль.

**ფინიქსი** (ბერძნ.), ს. მეზღაპრული მფრინველი, фениксъ.

**ფინჯანი** (სპარს.), ს. სასმისი ჩაისა, ყავისა, чашка [чайная.

**ფირინხულა, ფირუხულა**, მცენ. баранчики; ერისთ. ლ.

**ფიროგი** (რუსულ.), ს. კუპატი, პური ხორცით და კვერცხით გატენილი. пирогъ.

**ფირტვა ბალახა, ფირტვი**, ნ. ფილტვი, ფილტვის ბალახი; **ფირტვის ჭლექი**, ს. чехотка легочная.

**ფირუზი** (სპარს.). ს. მწვანე თვალი პატიოსანი, бирюза, ვეფხ 479; შავთ. 44.

**ფირფიტა**, ს. პატარა ფიცარი ხისა ან ძვლისა ძაფის დასახვევი, სანასრელა, планка, мотовило, мотушка, коробы; ანტ. 3—7; რუსუდ. 953; სამი ფირფიტა აბრეშუმი, три мотка шелку.

**ფისა, ფისო, ფისუა**, ს. კატა, кошка, **ფისფის, ფისოფისო**, შორისდ. кисъ-кисъ.

**ფისარუა**, ს. ნ. ბირკა.

**ფისება** (ვეფისები), ზ. თვ. ფისსავით დავეკვრი, слѣпляться, შავთ. 17; თვალი ეფისება, глаза слѣпляются.

**ფისი** (ბერძნ.), ს. ღვილი, ნადენი ფიჭვისა და სხვათა ხეთა უფროდ შაფი. смола, **ფისიანი**, ზედ. смолистый, **ფისვა** (ვჰფისავ, -სე), ზ. მ. გავჰფისავ, ფისს წავუსვამ, осмолить.

**ფისო, ფისუა**, ნ. ფისა: ერისთ. 2—250.

**ფისოსი**, ს. ძირფართო შანდანი, подсвѣчникъ, шандалъ, რუსუდ. 350, 351. 536; ზოგჯ. ფანარი, фонарь; ქართ. ქრისტ. 60.

**ფისტა** (სპარს.), ს. ბუსტული, фисташковое дерево или плодъ, ბუნ. ლ.; პ. ფ. ლ.

**ფისტო, ფისტოლი** (იტალ.), ს. დამბაჩა, пистолетъ.

**ფისტიკაური**, ს. შაირი რომელსაც აქვს ოცი მარცვალი თითო ლექსში და 4 ხანა, ჩახრიხაული, родъ стиховъ имѣющихъ въ каждомъ стихѣ 20 слоговъ, а въ куплетѣ 4 стиха, напр.

> შენ გონიერო, გულის ხმიერო, თვით მეცნიერო, მეფევ ძლიერო,
> მოუხდომელო, მიუწთომელო, მიუთხრობელო, წრფელ-ხსნიერო,
> განათლებულო, განახლებულო, განმწყნობებულო. მზეო ცვიერო
> გალაღებულო, გალომებულო, კულავ გალიბათო, გულ ღიმ-
> ბიერო (მაგთ.).

**ფისო, ფისუა**, ს. кошечка.

**ფიტა**, ს. ტევზია, საბ. ლ. ზუნ. ლ?

**ფიტვი**, ნ. ფიჭვი, იეზეკ. 31—8.

**ფიტი, ფიჭი, ფაჭა**, ს. თაფლის ჩენჩო ან გადაუმდნარის სანთლის ნამირალი, сотъ, нечистота мёда или остатокъ растопленнаго воска.

**ფიტი**, ს. ხის ქერქი, древесная кора, ნ. ფუტი.

**ფიფილდაკი**, ს. ხალი პირზედ, родимое пятно на лицѣ.

**ფიფანი**, ს. ბრინჯის ფუშრუკი, შორვა, каша рисовая; ნ. ფიფინა.

**ფიფანური, ფიფინაური**, ს. ოთხი ფული ან ერთი ბისტი, грошъ; пятакъ.

**ფიფი**, ნ. ფითრი.

**ფიფინა**, ს. შორვა, ბრინჯის ფუშრუკი, кашица изъ риса.

**ფიფქი**, ს. ახალი მოსული თოვლი, пороша, свѣжій снѣгъ; ვეფხ. 680,

**ფიფქა** (ვჰფიფქ, -ქე); -ქვა (ვჰ), ზ. უ. ვჰსთოვ, порошитъ (снѣгъ).

**ფიქალი**, ს. კლდის ქვა ძარღვებიანი, რომელიც თავის თავად დაიშლება ფიცრებად; შავთ. 40; лещадь, плита; сланецъ; плитнякъ; ფიქალი კლდე, сланцовая гора, ფიქალი გვერდი აქვს, у него твердые бока, 2 ქართლ. 558; ოქროს ფიქალი, золотая доска; რუსუდ. 248; 1 ქართლ. 176; ფიქალი მარმარილოსი, доска мраморная, რუსუდ. 346, 712.

**ფიქრება** (ვაფიქრებ, -რე), ზ მ. დავაღონებ, დავაფიქრებ, ფიქრში შევიყვან, заставить думать; (ვიფიქრებ, -რე), ზ. უ. გულის ხმას ვჰყოფ, ვიაზრებ, думать, (ვეფიქრები, -რე), ზ. თვ. ვეაზრები, думаться, ჩონგ. 154; მეფიქრება, опасаюсь: მეფიქრება ხელმწიფისაგან, опасаюсь государя, 2 ქართლ. 355, 415; **ფიქრებინება** (ვა), заставить думать.

**ფიქრი** (სპარს.), ს. საგონებელი, განზრახვა, წადილი ან გულის თქმა, мысль, дума; намѣреніе; забота, безпокойство; ფიქრი ნუ გაქვს, небойся, ფიქრში მომივიდა, мнѣ пришло на умъ; ფიქრში დაღრომა, задуматься, ფიქრში შეყვანა, озабочивать, ფიქრში წავიდა, задумался, **ფიქრიანი**, ფიქრში წასული, ზედ. დაღონებული, დაფიქრებული, мнительный, задумчивый, დაბად. 45—6; **ფიქრობა**, სს. дума, (ვჰფიქრობ, სრ. არა აქვს); ზ. უ. ვაზრობ, გულის ხმას ვჰყოფ, размышлять, думать, **ფიქრება** (ვა), ნ. დავაფიქრებ, заставить задуматься; (ვი), думать, воображать, **ფიქრიანობა**, სს. დაღრომა ფიქრში, დაფიქრებულება, задумчивость.

**ფიყალთანი**, ნ. ფიქალი; 1 ქართლ. 176. [543.

**ფიშვაზი** (სპარს.), ს. მიგებება, встрѣча, 2 ქართლ. [39.

**ფიშტო**, ნ. ფისტო.

**ფიშქარი** (სპარს.), ს. ხელოსანი, мастеровой, დასტ.

**ფიჩტაური**, ს. მომცრო სადვინე, кувшинъ для вина.

**ფიჩვი**, ს. ფლასი, საგები ნაბადი ან ცუდი ფარდაგი, полстъ, იეზეკ. 12—12; მოსეს სამ. 23, 45; ან ძაძა, ძველი ტანისამოსი, рубище.

**ფიჩვოსანი, ფიჩოსანი**, ს. ძაძით მოსილი, одѣтый въ рубище, 1 ქართლ. 206; -ბერი, монахъ въ рубище, გუჯ. 30.

**ფიჩხაური**, ბაქრ. 330?

**ფიჩხა**, სოკოა?

**ფიჩხი**, ს. გამხმარი ხის შტოები კონებად შეკრული დასაწვავად; хворостъ, **ფიჩხოვანი, ფიჩხიანი**, ზედ. хворостинный, მარტ. 2—51.

**ფიჩხული**, ს. თევზია, пичхули (рыба), capoeta fandulus, კესლ. 37; вандышъ.

**ფიჩხურა**, ნახე ფიჩტაური, საბ. ლ.

**ფიცარი**, ს. თხლად დახერხილი ძელი, доска, ფიცარი სჯულისა, ე. ი. ქვის ფიქალნი, ღვთის მიერ მიცემულნი მოსესადმი, რომელთა ზედაცა დაწერილ იყვნენ ათნი მცნებანი; скрижалъ завѣта; ებრ. 9—4, -ბროლისა, გარდაღ. მშვენიერი მკერდი, прелестная грудь; ვეფხ. -შუბლისა, лобковая кость; გულის ფიცარი, грудная кость.

**ფიცება** (ვა), ზ. მ. ვაფუცებ, დავაფიცებ, ფიცს წარმოვათქმევინებ, მარკ. 5—7; заклинать, заставить принести клятву, присягу; გაფიცებ შენ ღმერთსა, ნუ მტანჯავ, заклинаю тебя Богомъ, не мучь меня, სამ. ვახტ. 12; ვეფხ. 558; რუსუდ. 556; ვისრ. 4, (ვიფიცებ, -ცე), ზ. მიჩ. ფიცს წარმოვსთქვამ, დავიფიცები, клясться, божиться; присягать; ძმად იფიცნეს, поклялись быть братьями; დარეჯ. 32; (ვუფიცებ, -ცე), ზ. მ. клясться кому; სამ. ვახ. 12, (ვეფიცები, -ცე), ზ. თვ. ფიცით ვარწმუნებ ვისმე, клясться кому, დედაკაცს არ ეფიცების, женщина не приводится къ присягѣ; სამ. ვახტ. 239.

**ფიცვა** (ვჰფიცავ, -ცე), ზ. უ დავიფიცავ, ფიცს წარმოვსთქვამ, клясться, ვჰფიცავ ღმერთსა ცხოველსა, клянусь Богомъ живымъ, ფიც-ვარ, ზ. უ. ვჰფიცავ, клянусь, 2 ქართლ. 139; ვეფხ. 277: 1147.

**ფიცი**, ს. ფუცვა, ზენაარობა, დადება ალთქმისა, საფიცარი, клятва, божба; присяга; საქართველოში რიგი და სამართალი ექვსი იყო, რითაც თავს იმართლებდნენ: პირველი ფიცი, მეორე შანთი, მესამე მდუღარე, მეოთხე ხმალი, მეხუთე მოწამე, მეექვსე ცოდვის მოკიდება; ამათ თითოს და თითოს თავისი სამზღვარი ჰქონდა: ხმალში გატანა მეფის ორგულობასა და ღალატზედ, მეფის სალაროს გატეხაზედ, ხატისა და ეკკლესიის გაცრცვაზედ დაიდებოდა. ამ წესით იყო: ვისზედ გუმანი ჰქონდათ იმ კაცს ორმოცს დღეს ალოცევდენ: «სასწორო და სამართალო ღმერთო! გეაჯები ხხვას დანაშაულს ნუ მკითხავ და რასაც ეს კაცი მიდებს და მეწამებს, თუ იმაში უმართლე ვიყო და არ ვცრიო, იმისი თავი მე დამინარჩენე, თუ არა და ჩემი თავი

იმას დაუნარჩუნე; შემდგომ ორმოცის დღისა ორთავე მაცილებელსა და მცილებელსა გამოიყვანდნენ, ერთს მოედნის თავს და მეორეს მოედნის ბოლოს დააყენებდნენ და თითო მემათრახეს ჩააცანებდენ, რომელთაც ფარისა და მათრახის მეტი ხელთ სხვა საჭურველი არა ჰქონდათ, მასუკან შეაბამდენ და რომელიც გადავარდებოდა ცხენიდამ, მემათრახე მიეშველებოდა, რომ მოპირდაპირეს არ მოეკლა; მეფეს მოართმევდა და მეფე როგორც ინებებდა ისე დასჯიდა; შანთი და მდუღარე ორივ ერთი იყო, დაიდებოდა მეფის ღალატობაზედ, საყდრისა და ხატის გარცვაზედ, ბოზობაზედ და სხვათა მსგავსთა ამისთა შემთხვევაზედ, მდუღარე ამ წესით იყო: დაწამებულს კაცს ალოცავდენ, მერე გამოიყვანდნენ მოედანზედ. სადაც დიდის ქვაბით წყალს აადუღებდნენ, ქვაბზედ ჩხირს გაუდებდნენ და იმ ჩხირზედ სპილენძის უნაწილო ჯვარს ჩაჰკიდებდნენ ქვაბში. მდუღარე წყალში; წამებულს უნდა მდუღარეში ხელი ჩაეყო სახელსა ზედა ღჳთისასა და ამოეღო, როდესაც ამოიღებდა, მაშინვე ხელს პარკში ჩაუდებდნენ, დაუბეჭდავდენ და მესამეს დღეს გაუხსნიდენ, თუ ხელი არ დასწოდა მართალი იყო, თუ დასწოდა მტყუჳანი; შანთი ამ წესით იყო: გაახურებდნენ შანთსა, ასე რომ გაწითლებულ იყო, შეწამებულს კაცს ხელზედ ქაღალდს დაუდებ:ნენ და მერმე გაცხელებულს შანთსა სამს ნაბიჯზედ უნდა წახტომილ იყო და მასუკან გარდაეგდო, თუ არ დასწვა მართალი გამოვიდოდა, თუ დასწვა ხელი მტყუანი და დაისჯებოდა. ფიცი ასე იყო ერთის ხარის ქურდობის შეწამებაზედ, ერთი შეუგდებელი მოწამე უნდა დაენიშნათ და თუ მთხრობელი ჰწამობდა შეგდებული მოფიცარი მოუნდებოდათ, ასე რომ რამდენი ხარის საქმე იყო იმდენი მოფიცარი შევარდებოდა; მოფიცარმა ფიცის დროს ხატი უნდა ჩამოერთმინა მღჳდლისაგან და მისუკან ასრე უნდა ეთქვა: «ამისმან მადლმან, შენ მომავალო კაცო, რასაცა მწამობ, სახელდობრივ ჩაიტანოს, მე იმისი მქნელი არა ვარ და არ ვიცი: მოწმებს უნდა წარეთქვათ: მართლა ჰფიცა მაგისმა მადლმა; თუა სე ფიცა გამართლებული იყო, თუ არა და დაისჯებოდა; ფიცი მამულის ცილობაზედაც იყო: მამულის მიმთვისებელს ხატს ხელში ჭერით უნდა გაევლო სადაოს ადგილზედ და ეთქვა: ეს ადგილი ამ სამზღვრამდინ, ამ ალაგადმდინ ჩემი ალაგია, ჩემი იყო და ტყუილად მეცილება; მოწმობით სამართალი უფრო იციან ბერძენთა, ფრანგთა და რუსთა, საქართველოში იშვიათად გაასამართლებდნენ მოწმობითა; ცოდვის მოკიდება დაიდებოდა ქურდობაზედ, ნივთზედ რომელიც ღირდა ერთ მარჩილად ან მეტად, ვისაც ამ გვარი საქმე შეეწამებოდა, იმას უნდა ზურგზე მოეკიდნა შემწამებელი კაცი და ასე უნდა ეთქვა: შენიმც ცოდვა მეორედ მოსვლას მაქვს და შენდა ნაცჳლადცა განვიკითხები თუ მე ეგ მექნა». ამ რიგად თავს იმართლებდა; ვახ. სამ. 6, 7, 8, 9, 10, 11, 12, 13 და 14; ფიცის გატეხა, нарушить клятву, **ფიცითი** აღთქმა, клятвенное обѣщаніе, ძმად ფიცნი, ე. ი. ძმად ფიცებულნი, поклявшись быть братьями, ვეფხ. 1018; **ფიცითი**, ზედ. клятвенный, ფიცის კაცი, ე. ი. დაფიცებულნი, присяжный.

**ფიცრედი, ფიცრული**, ზედ. ფიცრებისაგან შექმნილი, дощатый.

**ფიცრული**, ს. ფიცრის ღობე, заборъ дощатый.

**ფიცულობა**, ს. ფიცი, ზენაარობა, клятва, божба.

**ფიცხელი**, ზედ. სასტიკი, მძაფრი, ხვესტი, жестокій; вспыльчивый; -ომი, жестокая битва, დაბად. 42—7, 30; ფსალ. 16—4; მატ. 25—24.

**ფიცხი**, ზედ. ფიცხელი ან სწრაფი, пылкій, горячій, скорый, быстрый.

**ფიცხლად**, ზზ. სასტიკად, მძვინვარედ, жестоко, ისაი. 21—2.

**ფიცხლა, -ლავ**, ზზ. ერთსწუთს, ერთსწამს, მსწრაფლ, скоро, быстро, რუსუდ. 431; ვეფხ. 230, 400.

**ფიწალი**, ს. თითებიანი ნიჩაბი, вѣяло, лопата.

**ფიწლვა** (ვჰფიწლავ, -ლე), ზ. მ. ვჰფილწავ, ვანიავებ, вѣять хлѣбъ, საბ. ლ.

**ფიჭვი** (ბერძნ.), ს. მცენ. сосна, ბუნ. ლ.; პ. ფ. ლ.; ისაი. 60—13; -ვის წებო, -ვის ფისი, смола изъ дерева; ბუნ. ლ.; პ. ფ. ლ.; **ფიჭვიანი**, ზედ. ფიჭვისაგან შექმნილი, сосновый; **ფიჭვნარი**, ს. ფიჭვისტყე, сосникъ.

**ფლაგი** (რუსულიდამ), ს. ალამი, флагъ.

**ფლავი** (სპარს.), ს. ბრინჯის საჭმელი მარცჳლებად და უწვნოდ, пловъ, მუთანჯა ფლავი, ე. ი. ფლავი ხილითა, ქიშმიშითა და ნუშითა, пловъ съ фруктами; დასტ. 3, 122; ყაზლუ ფლავი, ე. ი. ფლავი მომწვარის ხორცით შემზადებული, пловъ съ поджаренныиъ мясомъ, დასტ. 28.

**ფლანგვა** (ვჰფლანგავ, -გე), ზ. მ. გავჰფლანგავ, ცუდად წარვაგებ. განვაბნევ, мотать, тратить, **ფლანგვი, ფლანგი**, ს. წარმგები, გამფუჭებელი, мотъ, расточитель; ქილ. 135; 134.

**ფლაგი** (გოლანდ.), ს. ალამი, флагъ.

**ფლანელი**, ს. თივთიკის შალი, фланель, **ფლაზი**, ს. მსხვილი შავი შალი სამგლოვიარო, ძაძა, ფიჩვი, черная, грубая шерстяная матерія для траура; დარეჯ. 2—122; ვეფხ. 163, 1199; **ძაძა ფლაზი**, ветошь, რუსუდ. 969.

**ფლასკი**, ს. ხის სადვინე, деревянная посуда для вина, საბ. ლ.; ნ. ჩ ლ.

**ფლატე**, ს. ჩამონგრეული მიწა ხევში ან მდინარის კიდეზედ, яръ, рытвина; обрывъ берега, водою подмытое мѣсто, ნ. დაფლატოვება; -თოვლისა, обвалъ снѣжный, დასტ. 484.

**ფლაფნა** (ვჰფლაფნი, -ნე), ზ. უ. ვჰსჩიფჩიფებ, ვჰლუღლუღებ, უკაფიოდ ვლაპარაკობ, шамкать, шавкать, говорить, какъ беззубые.

**ფლაშუნი**, ნ. ფრატუნი.

**ფლეგმა** (ფრანც.), ს. გულგრილი, флегма.

**ფლეთა** (ვჰფლეთ, -ლითე), ზ. მ. ვჰგლეჯ ნაკუწებად, рвать, драть.

**ფლეგმატიკოსი**, флегматикъ, ნ. ბალღამი.

**ფლვა** (ვჰფლავ, ვჰფალ), ზ. მ. დავმარხავ, მიწაში დავმალავ, зарыть, закопать; ვჰფლავ, ზ. უ. დამარხულვარ, быть зарыту, ჰფლავს ვერცხლი მიწაში, серебро зарыто, находится въ землѣ, ქილ. 166; (ვიფლვი), ზ. ვ. დავიმარხები ან ვფლვი, быть похоронéну; вязнуть въ грязи; (ვეფლობი, -ფალ), ზ. თვ. вязнуть, утопать въ грязи, ამოს. 9—2; ვისრ. 80.

**ფლიგელი**, ს. გვერდი, მხარე, ფრთე: შენობა ეზოში; დიდი საკრავი ფორტეპიანოს გვარი; флигель.

**ფლიგვი**, ს. ორი მანყული, полушка.

**ფლიგელ-ადიუტანტი**, ს. флигель-адъютантъ.

**ფლიდი**, ს. წბილი, ურცხვი, ლირფი, подлецъ, нахалъ, безстыдникъ; ვეფხ. 776, 813; 1000; სიბრ. 143; **ფლიდობა**, ს. სიწბილი, ლირფობა, ურცხვობა, подлость, безстыдство; ვეფხ. 674; 1048; ქილ. 667; ჩონგ. 149; (ვჰფლიდობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვურცხვობ; ვუნამუსობ; ვჰხტყუვი; შეურაცხ ვჰყოფ, არა ფრად ვაგდებ; подличать, обманывать; ни во что не ставить; უმის ყმისოდ სოფელსა და საწუთროსა მის თვის ფლიდობს, ე. ი. უიმისოდ სოფელს და საწუთროს არა ფრად აგდებსო; ვეფხ. 748, безъ него онъ ни во что не ставитъ временную жизнь и здѣшній міръ; არ გეფლიდები, необманываю тебя, ქილ. 324.

**ფლისკინა**, ს. თხრილი, გარშემოვლებული ციხეთა და ქალაქთა სიმაგრისთვის, ავსებული წყლითა, ровъ или каналъ вокругъ города или крѣпости; ნ. ჩ. ლ.

**ფლობა** (ვიფლობი ან ვეფლობი), ზ. თვ. ვეფლვი, вязнуть, тонуть.

**ფლობა**, სს. უფლება, პატრონობა, პყრობა, обладаніе, господство, власть, право; მარტ. 2—117; ვეფხ. 804: 1 კორ. 9—6; 11—10; (ვჰფლობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვუფლებ, ვჰპატრონობ, ვიპყრობ; владѣть, обладать; ან ვჰმეფობ, царствовать, ისაი. 22—4.

**ფლორინი** (იტალიან.), ს. ფლური, флоринъ, საბ. ლ.

**ფლოტი** (ფრანც.), ს. კრებული საომართა ხომალდთა, флотъ.

**ფლოშტო**, ს. ფეხსაცმელი, обувь, ივერია № 33—14.

**ფლური**, ს. ორი შაურის წონა ოქრო ან შვიდი აბაზი, золотая монета въ рубль сорокъ коп. серебр. ვახტ. სამ. 15, 16; რუსუდ. 32; 391; გუჯ. 8; 2 ქართლ. 369, 372; სიბრ. 83; ბაქრ. 329—331, თითბრის ფულები შესხმული დაირაზედ და ტანისამოსთა ზედაცა, гремушка, балаболка.

**ფოთება** (ვაფოთებ, -თე), ზ. მ. ვაფთხობ, ვაფეთებ, пугать, тревожить; 2 ქართლ. 306.

**ფოთვა** (ვჰფოთავ, -თე), ზ. უ. ვჰმოუსვენარობ, ვჰტოკავ, дрыгать, шевелиться.

**ფოთოთი**, ს. მცენარეა.

**ფოთოლი**, ს ფურცელი ხეთა და მოლთა, листъ дерева, ფოთოლი ჰსცვივა, листья опадаютъ.

**ფოთქვი**, ს. მცენარეა, საბ. ლ?

**ფოკინი**, ნ. ფუკინი.

**ფოკუსი**, ს. ცეცხლის მოსაკიდებელის ქიქისაგან ერთად შეკრებილნი სხივნი მზისანი, რომელსა ქვეშე დადებული ნივთი აენთების; ოინი, თვალთ მაქცობის ხელოვნება; фокусъ, ფოკუსნიკი, ს. ოინბაზი, თვალთ-მაქცი, фокусникъ.

**ფოლადი** (სპარს.), ს. ბასრი რკინა, сталь.

**ფოლაქი**, ს. დალუდულებული ხალი ტანზედ, პარტახტი, ხუწუწი. пятна на тѣлѣ.

**ფოლი**, ნახე ფული, ანდრ. 13,

**ფოლიო**, ს. მცენ. златоцвѣтъ, ბუნ. ლ.

**ფოლორცი** (სომხ.), ს. შუაბაზარი, მეიდანი; центральный рынокъ, торговая площадь; изгородь; ლუკ. 14—23, ზოგჯ. ქუჩა, 1 ქართლ. 73; ვისრ. 5; 154; სიბრ. 96, 134, улица, რიცხ. 22—24; გორგ. 119, ან დან გრეული რამ, развалины; ვაშლო 21, **ფოლორცის ბალახი**, ს. მცენ. шандра, конская мята.

**ფოლხვება** (ვა), ზ. მ. მოვუშვებ, მოვადუნებ, ослабить натянутое, რუსუდ. 984.

**ფოლხვი** ან **ფონე**, ზედ. მოშვებული, ფოლხვა, слабый, ненатянутый, საბ. ლ.; (ვა), ზ. მ. მოვუშვებ, მოვადუნებ, ослабить натянутое, облегчать; (მეფონება, -ნა), ზ. თვ. შვებას მივიღებ, получаю облегченіе, ქილ. 288, 253; ყარამ. 207.

**ფონი** (სომხ.), ს. მოშვებული და დაგუბებული წყალი; თხელი ადგილი მდინარეში სადაც ფეხით გაისულება; прудъ, запруженная вода; бродъ; ვეფხ. 580, 1022; ცრემლთა ფონი, ვეფხ. 241.

**ფონტანელი**, ს. დუგუნი, фонтанель.

**ფონტანი** (ლათ.), ს. ისარნები, фонтанъ.

**ფორანი**, ს. მოწნული ურემი ბძის საზიდლად, телѣга для возки соломы.

**ფორაჯი** (თათრ.), ს. ჯაგარი, щетина, ბუნ. კ. 81.

**ფორე**, **ფორო** (ლათინ.), ს. მეიდანი, площадь, ანდრ. 41.

**ფორეჯი**, ს. ზუთხსა ჰგავს თევზი, шипъ (рыба), ბუნ. ლ.; საბ. ლ.

**ფორთომინი**, ს. დიდებული გვარისა, князь, დან. 1—3.

**ფორთხალება**, **ფორთხვა**, სს. барахтанье, (ვჰფორთხალებ, -ლე: ვჰფორთხავ, ხრ. არა აქვს) ზ. უ. ვიძვრი ითქმის დაცემულთა ცხოველთათვის ან თევზთა, ვეცემი ხმელზედ, барахтаться, биться; დავრ. 156.

**ფორთოხალი**, ს. აპელცინი, апельсинъ, ვრისთ. ლ.

**ფორთხალი**, ს. ძრვა, ან ცემა თევზთა, барахтанье.

**ფორი** (ბერძნ.), ს. ცხრილი კანისა უჩინარი, რომლისაგან ჰსდის ოფლი, поры, потовыя скважины, კატეიდ ანტ. 168.

**ფორიანი**, **ფორებიანი**, ზედ. დაჩურეტილი, ноздреватый, **ფორიანობა**, ს. დაჩურეტილობა, ноздреватость, ფიზიკ. 2.

**ფორიაქება** (ვა), ზ. მ. ავიკლებ, грабить, расхищать, ან გავანადგურებ, გავჰფლანგავ, расточать, ქილ. 91; მფორიაქობენ, грабитъ меня, ქილ. 306.

**ფორიაქი**, ს. აკლება საქონელთა, ყურთაგლეჯა; грабежъ, расхищеніе.

**ფორიაქობა**, ს. აკლება, грабежъ, (ვჰ), ზ. უ. ავიკლებ. грабить, расхищать.

**ფორმა** (ფრანც.), ს. მორფი, სახე; ყალიბი: форма.

**ფორო**, ნახვრეტი, ღრუ, скважина, ნ ფორი.

**ფოროვანი**, ზედ. დაჩურტლი, ноздреватый, **ფოროვანება**, ს. დაჩურეტილობა, ноздреватость, ფიზიკ. 76.

**ფორტალი**, მაგალ. ოქროსი, ს. ოქროს ფურცელი, золотой листъ, ან კილიტა, პეტალო, ჯილჯილა, ქანდი, фольга.

**ფორტეფიკაცია** (ფრანც.), ს. სწავლა სამხედროთა სიმაგრეთათვის, фортификація.

**ფორტკა** (რუსულ.), ს. საჭურეტი ფანჯრისა, фортка.

**ფორტოპიანი** (ფრანც.), ს. საკრავი სამუზიკო, фортепіано.

**ფორშტატი**, ს. გარეთუბანი, форштатъ.
**ფორხვენა, ფორხვი**, ს. მცენ. девясилъ проносный, ერის. ლ.
**ფორხვი**, ს. ფოსო, მცირე დაღრმავებული ადგილი, ухабъ, ямина.
**ფოსიერი**, ზედ. მაგ. -ადგილთ, ухабистый.
**ფოსო, ფოსოვი**, ს. მცირედ დაღრმავებული ადგილი, ямина, ухабъ, -თვალისა, впадина глаза, **ფოსოვნობა**, ს. ოღრო ჩოღროიანობა ადგილისა, неровность мѣста, **ფოსიანი**, ზედ. ოღრო ჩოღრო, ухабистый.
**ფოსტალი**, ს. სანდალი. უქუსლო ქოშები, туфли.
**ფოსფორი**, ს. თვით მანათი ნივთი შოვნილი ხიმიურად. фосфоръ.
**ფოფინება** (ვჰ), ზ. მ. ვდუღ ქაფქაფით, кипѣть ключемъ, (ვაფოფინებ, -ნე). ზ მ. ვადუღებ, кипятить.
**ფოფინი**, ს. ქაფქაფი ყრმათათვის: ნელა სიარული; кипѣніе ключемъ; о малыхъ дѣтяхъ: не скорая ходьба; -წყლისა, небольшія волны; წათა ცხოვ. 347.
**ფოფოდია** (რუსული), სმ. მღვდლის ცოლი, попадья.
**ფოფრი**, ს. მცენარეა; ბუნ. ლ.; საბ. ლ?
**ფოფხი**, ს. ხვეული ქადა, сдобный хлѣбъ завитой.
**ფოღორო**, ნ. ფუღურო.
**ფოში**, მაგალ. საკლმისა, ს. წმინდად დანაყილი საკმელი, ладонъ въ порошкѣ. ბუნ. ლ.
**ფოშფოში**, ს. თხელი ნისლი, мѣлкій дождь съ туманомъ, ნ. ჩ. ლ.; საბ. ლ
**ფოჩებიანი**, ზედ. ფოჩების მქონებელი, украшенный кистями.
**ფოჩვი**, ს. გურულად: თმა, волосы, ბაქრ. 182.
**ფოჩი**, ს. ძაფების კონა, ფუნჯი; ფურცლებიანი ღერი მხალთა; бахрома, кисти; вѣтвь съ листьями; ფოჩი ოხრახოშისა, სამხ. 26; листья петрушки.
**ფოჩტა** (ნემენც.), ს. განწესებულება გასაგზავნად წერილთა, почта, **ფოჩტალიონი**, ს. წერილების მიმტან-მომტანი, почтальонъ.
**ფოცხვერი**, ს. მხეცი, рысь (звѣрь), ვისრ. 79; ბუნ ლ. [ბუნ. ლ.
**ფოცხვი**, ს. ჭარო, чайка, рыболовъ (птица);
**ფოცხი**, ს. ორთითზედ მიკრული პატარა კაპლო, ჩხირებ დასხმული მოსაგროვებლად ჩამოცვენულთა ხის ფოთლებთა ან კჰულების ასაოშავად, грабли.
**ფოხალი**, ს. კასრი, ნახევარ კოდი; кадка; мѣра $1^1/_8$ пуда. დასტ. 5, 126; ბათმან ფოხალი, ლეჩხ. 20 фунтовъ.
**ფოხვერი**, ნ. ტუხტი.
**ფრაზი** (ფრანც.), ს. ანაქუსი, გვარი საუბრისა ან წერილისა; წართქმა, фраза, მარტ 3—19.
**ფრაკი** (ნემენც.), ს. მოკლე კაბა კაცისა, фракъ.
**ფრანკი**, ს. ხუთშაურიანი ფული ფრანციცული, франкъ.
**ფრანგული ფანჯარა**, ს. косое окно, **-ხუმბული**, лавенда, პ. ფ. ლ.; ბუნ. ლ.
**ფრანტი**, ს. სალუქი, კოხტა, მორთვა-მოკაზმის მოყვარული კაცი, франтъ; **ფრანტობა**, ს. კოხტაობა, франтовство, (ვჰ), ზ. უ. франтить, **ფრანტული**, ზედ. საკოხტაო, франтовской.

**ფრასხტუნება** (ვა), ზ. უ. ვჰფთხვინავ, фыркать.
**ფრატუნი** (ფეხებს ვაფრატუნებ, -ნე), ზ. უ. ვჰბლოტავ, шаркать, производить шумъ ногами,
**ფრახი**, ს. უსირცხვილო, безстыдникъ.
**ფრდა**, ს. ვაჭრობა, торговля, (ვჰფრდი, ვჰფარდე), ზ. მ. გავჰყიდი, продавать, (ვიფრდი, ვიფარდე), ზ. მიჩ. მოვივაჭრებ, ვიყიდი, покупать, დაბად. 17—13; **ფრდილი**, ზედ. მოსყიდული, ნასყიდი, купленный.
**ფრე**, ს. წყარო ჭისა, ключь колодезный.
**ფრეგატი** (ფრანც.), ს. დრომონი, მსუბუქი და მომცრო საომარი ხომალდი. фрегатъ.
**ფრეილინა** (ნემენც.), ს. საზატიო სეფექალი, фрейлина.
**ფრენა** (სპარს.), სს. летаніе; полетъ; **ფრენით**, ზზ. скоро, поспѣшно, (ვაფრენ, -რინე), ზ. მ. გავუშვებ ფრინველთა საფრენად; საჩქაროდ გავგზავნი; пускать летать; отправить поспѣшно; (ვაფრინდები, -დი), налетѣть на кого, накинуться; ფრენინება (ვა), заставить летѣть; наскоро посылать, **ფრენილი**, ნაფრენი, летавшій, полетѣлый.
**ფრეწა**, სს. рваніе, раздираніе: (ვჰფრეწ, -რიწე), ზ. მ. დავჰხევ, დავჰფრეწ, ნაკუწნაკუწად ვაქცევ, рвать, драть, ვეფხ. 1410, (ვიფრიწები, -წე), ზ. მ. ვიხევი, ვიფლითები; ვჰსჯავრობ, раздираться; выходить изъ себя, злиться, **ნაფრეწი**, ს. кусокъ оторванный.
**ფრთა, ფრთე, ფთა** (სპარს. ბერძნ. ნემენც.), ს. მფრინველთ მხარნი გრძელის ნაკრტენით შემოსილნი, რომლითაც ჰფრინვენ; იეზეკ. 9 — 13; ფსალ. 54—6; თევზთა და მღამიობთა საკუთრად ეწოდების **ფარფლი**; ბუზთა, ფუტკართა ან პეპელათა **ქერეჭი**; ფრთედ იწოდების: კალთა ან ფესვი სამოსელთა, 1 მეფეთ. 24 — 5; ოთხნი კერძონი ხმელეთისანი; ისაი. 11—12: შენობათა მიდგმული საფრთე; ლუკ. 4—9: ბორბალთა ან ჩარხთა ფიცრები, შესხმული საბრუნებლად; რიცხვი მფრინველთა, მაგალ. ასი ფრთა ქათამი, სამღუთო წერილში: საფარველი: ფსალმ. 16—8; 35—7; 56—1; მატ. 23—37; крыло; перо; подолъ у платья; крыло, край, сторона; части свѣта, т. е. сѣверъ востокъ, югъ, западъ; крыло строенія, пристройка; махи, крылья у мельницы; штука живности; въ св. пис. покровъ, покровительство; ფრთების გაშლა, раскинуть крылья, ფრთების დაშვება, опустить крылья, ოთხი ფრთე ქვეყანისა. четыре стороны земли, ისაი. 17—12: ასი ფრთა ქათამი, сто штукъ куръ, წისქვილის ფრთები, мельничныя крылья, 3 მეფე. 6—22; ფრთა მოქცეული, კაცი. 38, сломаннымъ крыломъ; ფრთა გუთნისა, отвальная лопатка у плуга.
**ფრთებიანი, ფრთეებიანი, ფრთიანი**, ზედ. ფრთების მქონე, крылатый, пернатый.
**ფრთედი**, ს. სახლის გვერდზედ მიშენებული სადგომი, пристройка, боковое строеніе, флигель, ამოს. 3—15; ან სარბენი, балконъ, ნ. ჩ. ლ. ნახე წამოსაჯდომი.
**ფრთილა, ფთილა** (ბერძნ.), ს. გაპენტილის ბამბის კერძო შესორსალებული სასთველად; свѣтильня,

фитиль; кудель, мочка, приготовленный для пряжи бумага, ленъ и т. п.

**ფრთოგუნება, -თოგუნი,** ს. საკრავთ შეწყობა, настраивать инструментъ, საბ. ლ.

**ფრთოვანი, ფრთოსანი,** ზედ. ფრთებიანი, крылатый, пернатый; დაბად. 1—21 ფსალ. 77—27; 148—10.

**ფრთონა,** ნ. ფურთენი; **ფრთხა,** ნახე ფრთხოლა.

**ფრთხვინვა** (ვჰფრთხვინავ, -ნე), ზ. უ. ვჰკრთები, пугаться, ფილიპ. 1—38; ან ცხენთა თვის: ვაფრასტუნებ, ვჰფრთვინავ, фыркать.

**ფრთხვიალობა,** მფრინველთა, шумъ птицъ.

**ფრთხილება** (ვა), ზ. მ. მოვარიდებ, გავჰკრძალავ, გავაფრთხილებ, предостерегать кого;(ვუფრთხილდები, -დი), ზ. ვდ. ვჰრიდებ, ვჰზოგავ, ხელს შევუწყობ; ვერიდები, беречь, сохранять; опасаться кого.

**ფრთხილი,** ს. განკრძალული, მორიდალი, ფხიზელი, осторожный; **ფრთხილობა,** ს. განკრძალულება, სიფრთხილე, осторожность, (ვჰფრთხილობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰრიდობ, განკრძალულ ვარ, остерегаться.

**ფრთხილვა** (ვჰ), ზ. უ. განკრძალულვარ, ვჰფრთხილობ; остерегатъся, მიფრთხილია, გიფრთხილია, უფრთხილია, я былъ остороженъ, სამ. ხომხ. 388.

**ფრთხობა,** სხ. пуганіе, (ვა), ზ. მ. ვაკრთობ, ვაშინებ, пугать, ვეფხ. 1336; (ვი), ზ. უ. ვჰკრთები; გამოვჰფხიზლდები; пугаться; встрепенуться, проснуться, вытрезвиться; (ვეფრთხობი, -ხე), ზ. თვ. ვეკრძალები, ვეკრთობი. пугаться, ვისრ. 31; (ვუფრთხობ), ზ. უ. ვჰშიშობ, бояться, მარტ. 1—22; რუსუდ. 417; ჩონგ. 135; -ძილსა, прогонять чей либо сонъ, недовать спать: (ვჰფრთხობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვეცემი, ვეკვეთები, биться, барахтаться, ვჰფრთხოდი, ვითამფრინველი თავმოკვეთილი; я бился какъ птица заколотая, ვისრ. 61.

**ფრთხოლა** (ვჰფრთხი, -ხე), ზ. უ. ვჰკრთები; ვეცემი, ვეკვეთები (მოკლულთა მფრინველთა თვის; пугаться; биться (о заколотыхъ птицахъ); 1 ქართ. 158; (ვუფრთხი, -ხე), ზ. უ. ვეკრძალები ვისმე, ვერიდები, остерегаться, трепетать передъ кѣмъ; ქილ. 302; ქორი კაცს უფრთხის, ქილ. 108, передъ человѣкомъ ястребъ трепещетъ, (ვჰფრთხვები, -ხვი), ზ. ვდ. ვჰკრთები, пугаться.

**ფრიად,** ზზ. დიდად, მრავლად, ძლიერ, весьма, очень, крайне, **ფრიადი,** ზედ. დიდი; ძლიერი, მრავალი, великій, многочисленный. საქმ. 27—21; 1 ქართლ. 173; **ფრიადობა,** ს. სიდიდე, სიმრავლე. великость, многочисленность, 2 ქართლ. 375, 399.

**ფრიალა,** ს. ყრმათ სათამაშო, змѣя бумажная.

**ფრიალი,** სხ. развѣваніе, (ვჰ), ზ. უ ქარისაგან ვექანები, მაგალ. აფრა და მისთანანი; ვჰფრინავ (ითქმის ფრიალათათვის); ვჰფანცქალებ, ვუცემ მაგალ. გული, მაჯა; развѣваться; летать (о бумажныхъ змѣяхъ); о сердце: биться, ზუნ. კ. 289.

**ფრიკაზე,** ს. ტაფა მწვარი, фрикасе.

**ფრიალო,** ს. ციცაბი კლდე, крутой утесъ, яръ.

**ფრინვა,** სხ. летаніе, (ვჰფრინავ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ჰაერში სვლა მფრინველთა, მწერთა და მისთანათა, ფრენით მივდივარ; აღმავჰფრინავ გონებით; летать; весьма скоро бѣжать; возноситься умомъ; **ფრინველი,** ს. მფრინველი, птица.

**ფრონტი** (ფრანც.), ს. მწყობრი რაზმისა, რაზმი, фронтъ.

**ფრტვინვა** (ვჰფრტვინავ, ვიფრტვინავ, -ნე), ზ. უ. ვჰფრთხვინავ, ვაფრასტუნებ (მაგალ ცხენი), фыркать, სილაღით ვალ, ვჰზვაობ, выступать гордо; ეზეკ. 24—21.

**ფრტიალი** (ვჰფრტიალებ, -ლე), ზ. უ. მფრინველთა თვის: ფრთებსა ვჰხცემ, биться крыльями, ქილ. 54; 279.

**ფრული,** ნ. ფლური; რუსუდ. 42.

**ფრუსტუნი, ფრუშტუნი,** სხ. დაცხიკვება ან ჩუმი სიცილი, чиханіе; фырканіе, смѣхъ; ფრუსტუნება, -შტუნება (ვა). ზ. უ. ცხვირს ვაცემინებ ან ჩუმათ ვიცინი; чихать; фыркать, смѣяться сквозь зубы.

**ფრუტი,** ს. თქორი, морозга, мельчайшій дождь.

**ფრფინვა,** ნ. ფრინვა.

**ფრქვევა** (ვა). ზ. მ. ვაპკურებ, ვასხურებ; შევაზნევ, გავფანტავ, прыскать; бросать, сыпать; ფრქვევა ცრემლთა, проливать слезы; ვეფხ. 46, 242; ქილ. 480; (ვიფრქვევი, -ვიე), ზ. ვ. დავიღვრები: დავიზნევი; разливаться; разсыпаться; **ფრქვეული,** ზედ. разсыпанный, ფრქვეული წითელ ყვითლითა თვალითა, осыпанный, красножелтыми каменьями, ვეფხ. 1457; რუსუდ. 187; **ფრქვევინება,** (ვა), ზ. მ. ვაზნევინებ, заставить разбросать, მაფრქვევინებ ცრემლსა, ты заставляешь меня проливать слезы, ეისთ. 27.

**ფრჩვნა** (ვჰფრჩვნი, -ჩვენ), ზ. მ. ვჰგლეჯ. მაგალ. ვარდს, ვჰფშვნეტ, щипать розу; ქილ. 338; (ვიფრჩვნები, -ჩვენ), ზ. ვ. ვარდთა თვის: ვიფშვნიტები, разсыпаться (о розѣ).

**ფრჩხილი,** ს. ფხჩილი, რქა თითის ან ფეხის მწვერვალთა; ზროხათა ფრჩხილთა ეწოდების: ჩლიქი; ძლიკი; ცხენთა ფრჩხილსა ქაჩჩი. მხეცთა და მფრინველთა ძანგი, კლანჭი: ноготь; копыто; მართლ წერაში ორი წრე, въ правоп.: скобки; **თვალში ფრჩხილი,** ე. ი. ზისტი, бѣльмо.

**ფრჩხილი, ფრცქილი, ფრცხილი,** ს. პაკიოსანი ქვა, აყიყი, ონიქსი, агатъ, ониксъ; იერემ. 28—13; გამოსლ. 30—34; იეზეკ. 38—13; ქიმია. 169.

**ფრცქვნა** (ვჰფრცქვნი, -ვენ). ზ. მ ვჰყვლეფ, ავაცრცნი, შემოვაცლი ქერქს, გარსს; лупить, облупить, (ვიფრცქვნები, -ვენ), ზ. ვ. შემოვეცლები კანი, გარსი, очищаться отъ кары.

**ფრცხილი,** ს. ჩლიქთ კიდური, ლევიტ. 11—13; пазноктъ.

**ფრჭკვნა** (ვიფრჭკვნები), ზ. უ. увядать.

**ფრხვა** (ვჰფრხავ, ხე), ზ. მ. თაყვანის ვსცემ, отдать поклонъ земной.

**ფრხვა** (ვუფრხვი, ვეფრხვი, -ვე), ზ. თვ. ვიშიშვი, пугаться, ლოლ. 33.

**ფხვით,** ზზ. ფეხით, ქვეითად, пѣшкомъ, ფსალ. 65—5.

**ფხაძი, ფხათი,** ს. ზერძნულად ჭილობი, рогожа.

**ფსალმუნება,** ს. ფსალმუნის თქმა გალობით, пѣніе псалмовъ, მარკ. 4—3; 1 ქართლ. 321; **ფსალმუნება მიმოგდებით,** псалмодія, псалмопѣніе, (ვჰფსალმუნებ, -ნე), ზ. უ. ფსალმუნს წარვსთქვამ, пѣть или читать псалмы.

**ფსალმუნი** (ბერძნ.), ს. გალობა ან საგალობელი დავითნისა; თვითოეული თავი დავითნისა, псаломъ.

**ფსელი,** ს. შარდი, моча, იხა. 36—12.

**ფსვენი,** ს. ბაბაჭუა, დედაზარდლისა, паукъ, იგავი. 30—28.

**ფსიადი,** ს. სასაკმევლე, кадило, ѳиміамникъ, გამოსლ. 25—30, возливальникъ.

**ფსინი,** ს?

**ფსიტი,** ნ. არჩვი ან ნიამორი.

**ფსკერი,** ს. შინაგანი სიღრმე მთხრებლთა, გინა ძირი ჭურჭელთა, კიდობანთა, ნავთა; ფსკერი გარეგანი ქვევრისა ან სხვათა ჭურჭელთა ეწოდების ნერჩი, და ორთავე ზოგად ძირი; იგავი: 9—18; ღერო მცენარისა; დაბად. 41—6; дно; стебель.

**ფსკვნა,** მდაბ. ნ. სკვნა; მიფსკვნა სილა, онъ далъ мнѣ пощечину, ანც. 3—8.

**ფსლატი,** ნახე ყურბელა, ушный червь, ბუნ. ლ.

**ფსმა** (ვაფსამ, ვჰფსამ, ვჰფსი, ვაფსი), ზ. უ. შარდზედ გავდივარ, мочиться, ქვეშ ვიფსამ, мочиться подъ собою.

**ფსოვი,** ს. დიდი არწივი, რომელიც აღიტაცებს კუსა და დასწემს კლდესა რათა განიპოს და ესრეთ შეჰსჭამს, беркутъ (птица).

**ფსონი** (ბერძნ.), ს. ნადიმი ამხანაგთა თავთავისის ხარჯით, ყრმათა თვის ითქმეს არიფანა, товарищескій обѣдъ, ალექს. 2, **ფსონობა,** იგივე ფსონი, ქილ. 301; ივერი № 3—4, (1878).

**ფსუტი, -ტის სუნი,** ს. ზინზლის სუნი, смрадъ, вонь, რუსულ. 306, псина, о. б. с.

**ფუ, ფუი,** შორისდ. фу, тфу! დარეჯ. 2—11; ვეფხ. 904; ს. შეფურთხება, плевокъ, წვერთა ფუ მიყავ, наплюй мнѣ бороду; ვეფხ. 1095.

**ფუ,** ს. ბაბუსაგზალა, ბაბუა (მცენ.), одуванчикъ; ერისთ. ლ.

**ფუარე,** ს. პური გაფუვებულ, квашенный хлѣбъ, 2 სჯული. 15—3.

**ფუდულობა,** ს. ნამეტნაობა, излишество, საბ. ლ.

**ფუვარი,** ზედ. გაფუვებულ პური. хлѣбъ не прѣсный.

**ფუვება** (ვაფუვებ, -ვე), ზ. მ. გავალღვივებ ცომს, მოვადედებ, заквашивать тѣсто.

**ფუვილი** (ვჰფუვი, სრ. არა აქვს), ზ. უ. ცომისათვის; ვჰღვივი, მოვდედდები, о тѣстѣ: подниматься.

**ფუვილი, ფუთფუთი,** სს. кишеніе, жужжаніе, ფუვილი გააქვსთ, они кишатъ, (ვჰფუვი, სრ. არა აქვს; ვჰფუთფუთებ, -თე), ზ. უ. ვჰბზუვი, кишѣть, жужжать, ამოს. 7—1.

**ფუზა,** ს. ზეთიანი მატყლი ფეიქრის სავარცხელ ზედ წასასმელი, пакля, напитанная масломъ для смазки гребня ткачей; საბ. ლ. ნ. ჩ. ლ.

**ფუზე,** ს. ფუძე, усадьба, ნ. ფუძე.

**ფუთი** (რუსული), ს. წონა ორმოცის გირვანქისა, пудъ, ფუთობით გასყიდვა, продавать пудами.

**ფუთირი,** ნახე ფითრი; **ფუთფუთი,** ნ. ფუვილი.

**ფუთქური,** ს. ხავსი, оленій мохъ, ягель, ერის. ლ.

**ფუთსი,** ს. ცუდი სიქაჩლე, безобразный паршъ.

**ფუთსიერი,** ზედ. ქაჩალი, მქციერი, плѣшивый.

**ფუი,** ნ. ფუ; **ფუი,** ს. მცენ. смилакъ, тинь (раст.), ივანე ბატ. ლ.

**ფუკა,** ს. ძელთაგან გათლილი ჭურჭელი: გეჯა, გობა, თეფში, ხონჩა და სხ. посуда деревянная, 1 ქართლ. 266, 306.

**ფუკვა** (ვჰფუკავ, -კე), ზ. მ. შევჰკუმშავ, შევხრუსტავ, შევხრუკავ; сжимать, (ვიფუკები, -კე), ზ. ვ. сжиматься.

**ფუკია** (ბერძნ.), ს. ზღვისბალახი, лишайникъ, ягель (раст.), ბუნ. ლ; ნემეს. 1 საბ. ლ.

**ფუკინი** (ბერძნ.), ს. ზღვის ძაღლი, тюлень, ბუნ. ლ.

**ფული** (სპარს.), ს. თეთრი, საფასე; ან ბისტის ნახევარი, деньга; полъ копѣйки, двѣ полушки, შავი ფული, мѣдныя деньги, თეთრი ფული, серебрянныя деньги, წვრილი ფული, мелкія деньги, ერთ ფულად არა ღირს, нестоитъ гроша, **ფულიანი,** ზედ. ფულის მქონებელი, денежный, **ფულიანობ,** ს. ფულის ქონება, имѣніе денегъ.

**ფუმფულა,** ს. მართვე ფუთკართა და სხვათა მწერთა, молодая пчела, мушка.

**ფუნდრუკი,** ს. თამაშობა, როკვა, пляска, სიბრ. 18, 43; **ფუნდრუკობა,** სს. пляска, (ვჰ), ზ. უ. ვთამაშობ, ვროკავ, плясать.

**ფუნდრუკი, ფუნდუკი** (სპარს.). ს. პანდუქსიონი, ქარვასლა; საკუჭნაო; гостинница, каравансарай; кладовая; ვისრ. 202; სიბრ. 86, 130, 141, ქილ. 571.

**ფუნდურა,** ს. ნეხვის ჭია, жужелица (насѣк.).

**ფუნე** (ბერძნ.), ს. სკორე, განავალი, ნეხვი, წივა; пометъ, ეზეკ. 4—12.

**ფუნთუში** ს. კეცში ნამცხვარი დიდი პური, калачъ, булка, სიბრ. 113.

**ფუნტი** (რუსული), ს. ერთი გირვანქა ან ორი სტილი, фунтъ.

**ფუნში** (სპარს.), ს. ყელსახვევი, повязка шейная, 2 ქართლ. 529.

**ფუნჩი,** ს. მომრგვალო და მოხდენილი ცხვირი, пухленькій носъ, ან ცხვარი, ნ. იქ.

**ფუნჩულა,** ს. ძუძე ზედ გასუქებული ცხოველი, толстенькій, пухленькій (грудной ребенокъ).

**ფუნჯი** (ფრანგ.), ს. თბილი წყალი რომით, пуншъ.

**ფუნჯი** (სომხ.), ს. ფოჩი ან ბოჭკო, кисть бахромчатая. [бурунъ.

**ფურთუნი** (თათრ.), ს. ღელვა, волны у береговъ,

**ფურთხი,** ს. ხრასტი, плевокъ, **ფურთხება, -თხვა** (ვაფურთხებ, -ხე), ზ. უ. плевать, **ნაფურთხი,** ს. плевокъ, **ფურთხიანება** (ვა), ზ. მ. заслюнить.

**ფური,** ს. დედალი ზროხა, კამბეჩი, ირემი და მისთანანი, корова; ფურირემი, самка оленья, ფურკამბეჩი, буйволица, **ფურის ენა, ფურისსულა,** ს. მცენ. бѣлая буквица, свербигузъ, ბუნ. ლ.; ნ. ჩ. ლ.; ქილ. 65; პ. ფ. ლ.

**ფურისულა,** მცენ. მიუხწარა, баранчики, ერის. ლ.

**ფურნე** (ლათინ. ოსმალ.), ს. ღუმელი, ღვიმელი, პურის საცხობი, печь.

**ფურჩი,** ს. პრწყალი რკინისა ან სხვათა მეტალთა ან ნაკეცი შუა დარჩომილი, плена, тонкая чешуйка на металлахъ, **ხელ-ფურჩი,** ნ. თავის ადგილს;

**ფურჩნა** (ვჭფურჩნი, -ჩნე), ზ. მ. დავჭბლეჯ ყვავილთ ფურცელთა; щипать цвѣты; (ვიფურჩნები, -ჩნე), ზ. ვ. ყვავილთათვის: გავიშლები, распускаться о цвѣточкахъ; შავთ. 51.

**ფურცელი**, ს. ფოთოლი ხეთა ან მღელოთა; თაბახი, კეფი წიგნისა: листъ, листья; листъ бумаги; ფსალ. 1—3; მაჟ. 21—19; ვეფხ. 1342.

**ფურცქვნა**, ნ. ფრცქვნა.

**ფუსტუღი** (სპარს.), ს. ხილი ნუშის გვარი, რომელსაც აქვს მომწვანო ნაჭუჭი ან ფერი მისი; фисташка; цвѣтъ фисташковый; ბაგრ. ბაჟ. 68, 74.

**ფუსფუსი** (თათრ.), ს. ჩურჩული, კურკური, шепотъ, **ფუსფუსობა** (ვჭფუსფუსობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. суетиться.

**ფუტა**, ს. წინ მოსახვევი აბანოში, передникъ бан[ный.

**ფუტი**, ს. ხის ქერქი, ანაძრობი, ფიტი, древесная кора, დიდი ფუტი ავი კვამლი, толстая кора даетъ много дыму.

**ფუტი** (რუსულიდგან), ს. საზომი 12 დუიმი ან გოჯი, футъ (мѣра), ნ. ჩ. ლ.

**ფუტკარი**, ს. ბუზი თაფლის მომქმედი, пчела, ისაი. 7—17; ფსალ. 117—12.

**ფუტკნა** (ვჭფუტკნი, -ნე), ზ. მ. ავშლი, ავბურძგნი, трепать; копошить.

**ფუტლარი**, ს. ბუდე. футляръ.

**ფუტურო**, ს. ფუღურო, дупло, пустота, скважина въ деревѣ; **ფუტუროება**, ს. пустота въ деревѣ.

**ფუფალა**, **ფუფულა**, ს. მაგალ. მამალი, пустой мускатный орѣхъ; პ. ფ.

**ფუფულა** (სპარს.), ს. მცენ. арека, капустная пальма, (дерево).

**ფუფულა**, ს. გართხმული მუწუკი.

**ფუფუნება**, ს. შვება, განცხრომა, ნებიერად განსვენება, наслажденіе, нѣга, ვაშლი. 30, ფსალმ. 138 — 11; შავთ 75, 95; 2 სჯული. 5 — 12; ზრუნვა, заботливость, 1 ქართლ. 104; ერისთ. 2—110; ფუფუნებით გაზრდილი შვილი, дитя, воспитанное въ нѣгѣ; თესალ. 2—7; ქილ. 545; 400. (ვუფუფუნებ, -ნე), ზ. უ. სინაზით ვზრდი, ვანებიერებ, ვანაზებ, нѣжить, (ვჭფუფუნებ. -ნე), ზ. უ. ვჭნაზობ, нѣжиться; ან ვჭზრუნავ ვისთვისმე, заботиться о комъ, 1 ქართლ. 244; 2 ქართლ. 112; ან განვატფობ, согрѣвать, არამედ ჰზრდის და ფუფუნებს მას, ვითარცა ქრისტე ეკკლესიასა, онъ питаетъ и грѣетъ ее, какъ Господь церковь; ეფეს. 5—29; ვითარცა მზრდელნი ფუფუნებენ შვილთა თვისთა, какъ воспитатели нѣжно заботятся о своихъ дѣтяхъ, **ფუფუნებული**, ზედ. ნაზად გაზრდილი, нѣжно воспитанный, ბარუქ. 4—26, ფსალ. 91—14; 2 სჯული 28—55, **ფუფუნებულება**, ს. სინაზე, нѣжность; ჩონგ. 64.

**ფუფუნი** (ვჭფუფუნებ, -ნე), ზ. უ. ვჭფუთფუთებ, кишѣть.

**ფუფქვა** (ვჭფუფქავ, -ქე), ზ. მ. დავმდუღრავ, გავჭფუფქავ, обдать кипяткомъ, ошпарить.

**ფუფქი**, ს. ცხელი ნაცარი, горячая зола.

**ფუქვა** (ვჭფუქავ, -ქე), ზ. მ. გაბერილს დავსცლი, ჰაერს გამოვუშვებ, выпускать воздухъ изъ надутаго.

**ფუქსავატი** (ლათინ.), ზედ. მჩატე, მქისე, არა მკვრივი, ცალიერი, უბრალო, рыхлый, неплотный, жидкій, пустой, малый, незначительный; -კაცი, пустой человѣкъ; **ფუქსავატება** (ვა), ზ. მ. გავამჩატებ, გავაუბრალოებ, дѣлать рыхлымъ, ничтожнымъ. (ვეფუქსავატები, -ტე), მჩატედ, უბრალოდ ვეჩვენები, казаться ничтожнымъ.

**ფუქსი** (ბერძნ.), ს. საბერველი გუდა მჭედელთა ცეცხლის გასაღვივებელი, мѣхъ раздувальный.

**ფუღვრა** (ვჭფუღრავ), ვჭსჭვრეთ, ვჭხვრეტ, сверлить, буравить.

**ფუღურო**, ს. ფუტურო, ღრუ ხეთა; дупло, пустота въ деревѣ.

**ფუყი**, ზედ. გამოფუტურებული, ფუჭი, дупловатый, пустой.

**ფუშვა** (ვჭ), ზ. მ. მოვშლი, დავშლი, разрушать, разстроивать; (ვიფუშები, -შე), ზ. ვ. разрушаться, разстраиваться.

**ფუშვილი**, ს. ნ. თრიმლი.

**ფუში** (სომხ.), ს. ფერდის ქარი, кила.

**ფუშრუკი**, ს. ფქვილის შეჭამადი, кушанье изъ муки и меда; ქილ. 63.

**ფუჩეჩი**, ს. ბუნ. კ. 128, 244; ნ. ბანანა.

**ფუცება** (ვაფუცებ, -ცე), ზ. მ. ვაფიცებ, ფიცს გამოვართმევ; заставить клясться; заклинать; приводить къ присягѣ; გაფუცებ, заклинаю тебя, მაფუცებ, берешь съ меня клятву; თესალ. 5—27; დაბად. 50—16; ისუ. 2—12; 1 მეფეთ. 14—24; (ვეფუცები, -ცე), ზ. თვ. ვეფიცები, ფიცს ვაძლევ. клясться, ისუ. 9—18.

**ფუცვა** (ვჭ), ზ. უ. ვიფიცავ, клясться, божиться, ლევიტ. 19—12.

**ფუცი**, ს. ფიცი. клятва, божба.

**ფუცუნი**, ს. დაბზარული ქვა. камень треснутый.

**ფუც-ფუცი**, ს. суета, -ცობა, суетиться.

**ფუცხი**, მრავლ. ფუცხები. ს. რკინის ფოცხი, вилы, грабли, გამოსლ. 27—3; იერემ. 52, 18, მარინეს წამ. 7.

**ფუძე**, ს. საფუძველი, საძირკველი; ხოფელში მებატონის ან გლეხის შენობა მიწითურთ; ალბ. 56; ხამ. ვახტ 103; 12; основаніе, фундаментъ; усадьба. осѣдлость; **ფუძნება ან ფუძნვა** (ვაფუძნებ, -ნე; ვჭფუძნავ, -ნე). ზ. მ. საძირკველს დავსდებ. დავაფუძნებ, ავაშენებ; класть фундаментъ, основывать.

**ფუჭა**, ზედ. ფუჭი, пустой (орѣхъ и т. п.).

**ფუჭება** (ვა), ზ. მ. ვახდენ; ვჭფლანგავ. ტუუვილად წარვაგებ; ვჭრყვნი; портить; мотать, тратить по пустому: развращать; (ვჭფუჭდები, -დი), ზ. ვდ. ვჭხდები; ვირყვნები; портиться; развращаться; тратиться по пустому.

**ფუჭი**, ზედ. უგული კაკალი და მისთანანი, пустой орѣхъ; **ფუჭია**, это пустое, **-გოგრა**, пустая голова; -კაცი, пустой человѣкъ; -ცხოვრება, пустая, негодная жизнь.

**ფუჭობა** (ვჭ), ზ. უ. ვჭსცალიერობ, ვუბრალოებ, пустовать.

**ფუხფუხი**, სზ. дребезгъ; **-ხება** (ვჭ), дребезжать.

**ფუჭფუჭა**, ს. მცენ. пузырникъ, ერისთ. ლ.

**ფუხალი**, ს. მცენარეა.

**ფქვა**, სხ. молотье, (ვჰფქვავ, -ვი), ზ. მ. დავაწვრილებ, გარდავაქცევ ხორბალს ან სხვათა მარცვალთა წისქვილსა ზედა ფქვილად, молоть, (ვიფქვები, -ვი), ზ. ვ. გარდავიქცევ ფქვილად, молоться, **ფქვილი**, მიმ. ნაფქვავი, ზედ. молотый.

**ფქვილა**, ს. სოკოა ერთგვარი, родъ грибовъ.

**ფქვილი**, ს. ნაფქვი ხორბლისა და სხვათა მარცვალთა, мука, გამტკიცული ფქვილი, ситная мука, ფქვილიანება (ვაფქვილიანებ, -ნე), ზ. მ. გავაფქვილიანებ, ფქვილში მოვსურემ, осыпать, марать мукою; (ვჰფქვილიანდები, -დი), ზ. ვდ. ფქვილით ავისვრიმები ან გავითეთხნები; обсыпаться мукою, мараться въ мукѣ; ფქვილიანი, ზედ. мучнистый.

**ფქვილეულობა**, ს. мучное, სამზ. 59.

**ფქურევა**, ნ. ფრქვევა.

**ფშა**, **ფშანი**, ს. ღრუდო, მდინარეთ ახლოს ქვიშაზედ გამომდინარე წყარო, ключевина, старица, покинутое русло рѣки.

**ფშალა**, ს. სვია, хмѣль, ზუნ. ლ.

**ფშატალა**, ს. გაზაფხულის ნიაღვარი თოვლნარევი, потокъ, საბ. ლ.

**ფშატი**, ს. მცენ. лохъ, лоховина (раст.), ზუნ. კ. 192; ზუნ. ლ.; იტალიანურად, ginggiole farinose; პ. ფ. ლ.

**ფშეკა** (ვჰ), ნ. გაფშეკა.

**ფშვა**, **ფშუა** (სომხ.), ს. пріятный запахъ, благовоніе; ქებ. 5—13; შავთ. 23; ქილ. 2, 52; (ვჰფშვი, ვჰფშვევ), ზ. უ. კეთილად ვჰსუნნელებ, благоухать, ქილ. 3.

**ფშვიერი**, ს. მშრალი წმინდა მიწა, сухая, мелкая [земля.

**ფშვიადი**, ზედ. სუნნელი, душистый.

**ფშვინვა**, სხ. дыханіе, дышаніе; сопѣніе; (ვჰფშვინავ, -ნე), ზ. მ. მშვინავ, შევსვამ ჰაერსა, ჰაერს შევუშვებ და გამოვუშვებ ფილტვთა მოძრაობითა, ვჰსუნთქავ; ვჰქშინავ; дышать; сопѣть.

**ფშვნეტა** (ვჰფშვნეტ, -ნიტე), ზ. მ. დავლეწ ხელითა გამხმარსა რასმე, ვჰხეხ, ვსრეს, ვამცურევ, ვჰღრეს; тереть; крошить; ვიფშვნეტ თვალებსა, протирать себѣ глаза, ერისთ. 2—73.

**ფშიკი**, ზედ. მოუდრეკავი, жесткій, несгибаемый.

**ფშრუტუნება** (ვა), ზ. მ. ვჰქშინავ ძილში, сопѣть во время сна.

**ფშრუტუნი**, ს. ქშინვა ძილში, сопѣніе.

**ფშუკურა**, ს. მცენ. ძილისგუდა, გუდაფშუტა, გუდაფშუკა, ღურიშგუდა, бздюшка, ერისთ. ლ.

**ფშხალუდი**, ზედ. ხახუტი, ალქატი, მჩატი, მქისე, ფაშარი, рыхлый, разсыпчатый.

**ფშხვნა**, **ფშხვნადი**, **ფშხვნილი**, ნ. ფხვნა, ფხვნა[დი, ფხვნილი.

**ფჩხილი**, **ფცქუნა**, ნ. **ფრჩხილი**, **ფრცქუნა**.

**ფხა**, ს. ძუალი თევზთა; წველი ან თხელი ეკალი მოსავალთა თავ-თავისა, თავიანობა, გერგილი, სიმკაცრე; рыбья кость; иглы у хлѣбныхъ растеній; дѣятельность, строгость; ფხა გამოიჩინა, онъ показалъ свою дѣятельность, свою строгость; ფხა ფრჩხილზედ, ნუნუა, усеница, ფხა დამადგა ყელში, я подавился рыбною костью.

**ფხაკო**, ს. გვერდობი კლდისა, склонъ скалы.

**ფხაკუნი**, სხ. კატისა ან ძაღლის ფეხით ფხეკის ხმა, царапанье, скребъ; (ვაფხაკუნებ, -ნე), ზ. მ. царапать, скресть, საბ. ლ.

**ფხალი**, ს. მიწის კომბოსტო, ძირი დიდი აქვს დასჭრიან ბოლოკივით, იმერლები ხმარობენ; курчавая капуста безъ вилокъ, брунколь; вареная овощь; ბაქრ. 179.

**ფხანა**, სზ. ქავილი, чесаніе, свербежъ, (ვჰფხან, -ნე; ვიფხან, -ნე), ზ. მ. ტანს მოვიქავლებ სავარცხლით ან ფრჩხილებით; чесатъ, почесывать; (ვეფხანები, -ნე), ზ. თვ. მექავლება, свербѣть, чесаться, ტანი მეფხანება, у меня чешется тѣло; ეკალთაცა რად ვეფხანე, ე. ი. ეკლით რად დავისუსხო ხელიო, ვეფხ. 704; зачѣмъ крапивой стану жечь руки.

**ფხაჭნა** (ვჰფხაჭნი, -ნე), ზ. მ. დავიკაწრავ ხელს და სხ. დავიხამსავ, царапать, (ვიფხაჭნები, -ნე), ზ. ვდ. ვიკაწრები, царапаться.

**ფხებიანი**, **ფხეებიანი**, ზედ. ძუ̂ლიანი თევზი, костлявая (рыба), иглистый.

**ფხეკა** (ვჰფხეკ, -ხიკე), ზ. მ. ვჰსწმენდ დანით, მაგალ. ბოლოკს, ნაწერს და სხ. скоблить, (ვიფხიკები, -კე), ზ. ვ. ავიწმინდები, скоблиться.

**ფხვიერი**, **ფხვნიერი**, ზედ. ალქატი, მჩატი, მქისე, ფაშარი, рыхлый, ზუნ. კ. 13.

**ფხვნა**, **ფშხუ̂ნა**, სზ. крошеніе, (ვჰფხვნი, -ხვენ), ზ. მ. ვჰფშვნეტ, დავლეწ ხელით გამხმარსა რასმე, ვჰსრეს, ვამცვრევ; დავნეცავ; крошить, (ვიფხვნები, -ვენ), ზ. ვ. ვიფშვნიტები, დავინეცვები, крошиться, ფიზიკა 105; ჭია ფხვნის პურსა, червь точетъ хлѣбъ; ზუნ. კ. 244; **ფხვნადი**, ზედ. მჩატი, ფაშარი, рыхлый, **ფშხვნილი** მაგალ. ნახშირი, мелкій уголь, ანტ. 5—10.

**ფხვრა**, **ფხურა** (ვჰფხვრი, ვჰფხვერ), ზ. მ. ძირიანად ამოვჰგლეჯ, ამოვფხური; ამოვაგდებ, აღვხპობ; рвать съ корнемъ; выдергивать; истребить, искоренить; ვიფხვრი თმასა, წვერსა, рвать на себѣ волосы, бороду; 1 ქართლ. 299; 431; (ვიფხვრები, -ფხვერ), ზ. ვ. ამოვვარდები; ამოვსწყდები, вырываться; потребляться.

**ფხიანი**, заносчивый, ივერ. ნომ. 1881.

**ფხიზელი**, ზედ. მღვიძარე, არა მძინარე, არა მთვრალი, трезвый; бдительный; ფხიზელობა, ფხიზლობა, ს. მღვიძარება, трезвость, (ვჰფხიზლობ, -ლე), ზ. უ. ვჰმღვიძარებ, бодрствовать, не спать, ფხიზლება (ვაფხიზლებ, -ლე), ზ. მ. გამოვაღვიძებ, გამოვაფხიზლებ, протрезвлять.

**ფხიკიანი**, **ფხუკიანი**, ზედ. ხუსტურიანი, მოთაკილე, обидчивый, ქილ. 377, **ფხიკიანობა**, ს. მოთაკილობა, обидчивость, (ვჰფხიკიანობ, -ნე), ზ. უ. ვჰმოთაკილეობ, обижаться, выходить изъ себя.

**ფხინი**, ს. რქა ქსელის სასწორებელი, საბ. ლ.

**ფხიჭება** (ვიფხიჭები, -ჭე), ზ. ვ. ვიჭეჭები, თავს გამოდებით ვამბობ, выходить изъ себя.

**ფხიჭო**, ს. ზურგმწვანე ჭია, злачка, бронзовка.

**ფხუკუნი**, ს. კურდღლისა და მაჩვის, რეცა საშიშარი ხმიანობა.

**ფხუწვა** (ვჰფხუწავ, -წე), ზ. მ. მოვჰკუმშავ, მოვბღუნძავ, მოვკრუნჩხავ; ნაოჭებს ავჰკრეფ; сжать, скомкать; собирать сборы, складки; (ვიფხუწები, -წე), ზ. ვ. მოვიბღუნძები, сжиматься.

**ფჰუ**, მცენ. болдырьянъ, valeriana officinalis, პ. ფ. ლ. ნ. ფუ.

# ქ.

**ქ,** არის უხმო ასო, წოდებული ქან; რიცხვში დანიშნავს ექვსასსა (600). ფულის ანგარიშში ნიშნითურთ ~ ექვსას თუმანსა; წვრილის ფულის ანგარიშში 120 ფულსა, რომელია 30 ბისტი ან 12 შაური, ე. ი. 3 აბაზი; ქარაგმიანნი ლექსნი: ქე (ქრისტე); ქ~ანე (ქრისტიანე); ქ~კს, ქრონიკონსა; ქ~ყანა (ქვეყანა) მსოფლიოთა მწერალთა ჩვეულებად ჰქონდათ დასაწყისსა ან თავსა წერილთა დასვამდნენ ქ. ნაცვლად ქრისტე, დასანიშნველად ქრისტიანობისა თვისისა; ზოგნი სწერდნენ ამის ადგილს ლექსსა ღ~თო; იხილე ღ.

**ქ,** მრავალთა ლექსთა შინა, რომელნიც მოღებულ არიან ბერძნულის ენისაგან, ხმარებულია ნაცვლად ხ, (X), ქარტა, ქარაგმა ქლამიდი; არქიმანდრიტი და სხ. მრავალნი.

**ქა,** შემოკლებით ქალო, იხმარების მდაბიურად; дѣва? жено? კაცია 73.

**ქაბაბი,** ს. წმინდად დაკეპილი ხორცი, ხახვითურთ და სხვით სანელებლითა მომწვარი, котлета, **ქაბაბჩი,** ს. ვინც ქაბაბს ჰყიდის, кто продаетъ котлеты, ერისთ. 2—262.

**ქაბისჩალა,** ს. მცენ. ლათ. maranta orundinacea, ივანე ბატ.

**ქაბიწი,** ს. ერთი ხარვალი ან თორმეტი კოდი და ნახევარი, харвалъ, или $12^1/_2$ кодъ (мѣра).

**ქაბრაწოვანი,** ს. დიდი პური, ფუნთუში, калачъ, ქილ. 530.

**ქადა,** ს. ერბოთი ზელილი პური, сдобная булка, გულიანი ქადა, ხამზ. 63; **ქადაპური,** იგივე ქადა.

**ქადაგება,** ს. მოძღვრება, სიტყვა სწავლისა, проповѣдываніе; проповѣдь, поученіе; (ვჰქადაგებ, -გე, ვიქადაგებ, -გე), ზ. მ. ვჰმოძღვრი, ვასწავებ ხმა მაღლა; მარკ. 1—4, 7—14; გავსთქვამ, ხმას დავაგდებ; მატ. 6—2; 1 ტიმ. 3—14; проповѣдывать, провозглашать; наставлять; поучать, говорить проповѣди; ჰქადაგებს ყეენად, провозгласили шахомъ; 1 ქართლ. 420; (ვიქადაგები, -გე), ზ. მ. ვისწავები, ვითქმი სამოძღვრებლად; быть проповѣдану, მქადაგებ ან მიქადაგებ, ты проповѣдываешь мнѣ; **ქადაგებელი, ნაქადაგებული,** მიმ. проповѣданный, **მქადაგებელი,** ს. проповѣдникъ.

**ქადაგი,** ს. **მქადაგებელი,** ღაღადისი; დან. 3—4; დაბად. 41—43; გზირი, შოლტი, რომელიც ხმა მაღლა სოფლელთა გამოუცხადებენ რასმე, გუჯ. 1, 31; მარტ. 19—2; 1 ქართლ. 124, 169; წარმომთქმელი მომავალისა ან მოსავალისა ვის თავზედ მე (ქალი ან კაცი), გაზეთი კავკასიისა 1853 წლისა, № 56; проповѣдникъ, глашатай, бирючъ; прорицатель, -льница; ქადაგი დედაკაცი, прорицательница.

**ქადება,** სხ. обѣщаніе; угроза; хвастовство: გუჯ. 7; (ვაქადებ, -დე), ზ. უ. упрекать; ვემუქრები, მუქარით ვეუბნები, угрожать, 1 ქართლ. 418; 2 ქართ. 43; 157; (ვუქადებ, -დე), ზ. უ. დავჰპირდები, აღვუთქვამ; ვემუქრები ან ვაყვედრებ, დავამადლებ, обѣщать, сулить; грозить, угрожать; упрекать; ჩონგ. 123: ზაქარ. 9—14; რუსთ. 394; მოურავ. 282, -ქრთამს, сулить взятку, ალბ. 99; (ვიქადებ, -დე; ვჰქადი, -დოდი, ვიქადი, -დე), ზ. უ. ვიკვეხი; თავი მომაქვს; хвастать, гордиться чѣмъ; (ვიქადები), роптать на, თავისა ბედისაგან იქადოდა, ропщи на свою судьбу, ვისრ. 28 (ვექადები, -დე), ზ. თვ. ვჰპირდები ან ვემუქრები, обѣщать; угрожать; (მიქადებ, -დე), обѣщаешь мнѣ; угрожаешь мнѣ; დარეჯ. 17, ვეფხ. 840; ბევრს კარგს მიქადდა. онъ много хорошаго обѣщалъ мнѣ; ჩონგ. 20; მექადები, грозишь мнѣ, **ქადებული, ნაქადები,** მიმ. обѣщанный, ვეფხ. 845, 757.

**ქადილი,** ს. მუქარა, ზავთი, ბაქი ან კვეხნა; угроза; хвастовство; ქადილად მაქვს, это гордость моя.

**ქადილობა** (ვჰქადილობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. თავი მომაქვს, ვჰზვავობ, гордиться.

**ქავება, ქავილი,** სხ. свербь, свербежъ, зудъ; (ვჰქავი, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვეფხანები, свербѣть, зудѣть; (მქავა, -ვოდა), ზ. უ. მეფხანება, чувствую зудъ, (ვჰქავდები, -დი), ზ. ვდ. ფხანა ამეშლება, начинать свербѣть.

**ქათალიკოზი,** მცენ. ნ. კათალიკოზი.

**ქათამი,** ს. ცნობილი შინაური მფრინველი; курица, ქათმის ხორცი, курятина, **ქათმის ბიბილო ან ქათმის ქოჩორა,** ს. მცენ. ძუძელი, бархатка, пѣтушій гребень; амарантъ (раст.), **ქათმის კუწუწა,** ს. მცენ. мокрица (раст.); ბუნ. ლ.

**ქათანი** (არაბ.), ს. კონალა ტილო, холстъ.

**ქათიბი,** ს. ბეწვეული კაბაზედ ჩასაცმელი, шубка.

**ქათირი,** ს. მცენ. сирійскій трагантъ.

**ქალა,** ს. თავის სარქველი, თხემი; черепъ, тулья, ქალა შაქარი, ე. ი. დაბალი შაქარი, გარნა თავი შაქარი, ე. ი. უპირველესი შაქარი, голова сахару невысокаго сорта.

**ქალაბიჭა,** ს. გოგოჩუა, ქალაჩუნა; ორის ბუნების მქონი ქალისა და კაცისა, აკუმი; бабикъ, женственный мужчина, пѣженка; гермофродитъ, двуполый; **ქალაბიჭობა** (ვჰქალაბიჭობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. კაცთა თვის: ქალაბიჭად ვიქცევი, дѣвулиться.

**ქალაკოდა,** ს. მცენ. ნიუკა, ქინძილოჟა, სტაფილო გარეული, дикая морковь, ერის. ლ.; аронова борода, образки, (раст.); ბ. ჩ. ლ.; -დას ძირი, корень дерева, образки; ბუნ. ლ.

**ქალამანი,** ს. კოთხუჯი, თასმით ამოსხმული ფეხსაცმელი, лапти.

**ქალანთარი** (სპარს.), ს. ქალაქის უფროსი, градоначальникъ.

**ქალაქელი,** ზედ. ან ს. ქალაქისა ან ქალაქში მცხოვრები, городской; житель города.

**ქალაქი** (სომხ.), ს. ერ მრავალი შენობა შუკა ბაზ-

**შემოპყრობა** (შემოვიპყრობ, -პყარ), ზ. მ. შევიპყრობ, შევიცავ, задержать.

**შემორბევა** (შემოვარბევ, -ბიე), ზ. მ. მოვაოხრებ, опустошить; ограбить.

**შემორბენა** (შემოვარბენ, -ბინე), ზ. მ. გარშემოვატარებ; გარემოვარბენ; обносить кругомъ бѣгая; заставить бѣгать вокругъ; (შემოვირბენ, -ბინე), ზ. უ. გარშემო დავრბი; бѣгать кругомъ; вбѣгать; ვეფხ. 587; (შემოვჰრბი, -ბოდი), ზ. უ. სირბილით შემოვდივარ, вбѣгать, **შემორბინება** (ვა, ვუ), ზ. მ. გარშემოვარბინებ, заставить бѣгать кругомъ, სიბრ. 119.

**შემორევა** (შემოვრევ, -რიე), ზ. მ. გავრევ; ცუდ საქმეში გავაბამ; вмѣшивать; (შემოვერევი, -რიე), ზ. თვ. გავერევი; вмѣшаться, რუსუდ 447; 1 ქართ. 113; ქილ. 130; შემოერივნენ ლეკნი, вмѣшались Лезгины, 2 ქართლ. 132; უსჯულოება შემომერევა, ქილ. 363; беззаконіе осиливаетъ меня.

**შემორეკა** (შემოვრეკ, -კე), ზ. მ. შემოვლალავ, შემოვჰყრი; вгонять.

**შემორეწა** (ვირეწ, -წე), ზ. მ. მოვიგებ, ვიშოვნი, стяжать, пріобрѣтать.

**შემორვა** (შევჰმორავ, -რე), ზ. მ. მოვჰსჭრი, подрубить.

**შემორთვა** (შემოვჰრთავ, -თე), ზ. მ. შევრთავ, შევაერთებ, присоединять; (შემოვერთვი, -თე), ზ. თვ. მოვერთვე, გავუერთდები, присоединиться, ალექს. 41.

**შემორიგება** (ვა), ზ. მ. გარშემო დავარიგებ, დავაწყობ, обстановить, ან ვისთანმე შორის მშვიდობას ჩამოვაგდებ, помирить; (შემოვირიგებ, -გე), ზ. მიჩ. დავეზავები, примириться съ кѣмъ, 2 ქართლ. 493; შემომირიგდები, примиряешься со мною, შემომარიგე, помири его со мною, გორგ. 243; (შემოვურიგდები, -დი), ზ. ვდ. დავეზავები, примириться, შემორიგებული, მიმ. обстановленный; примиренный; რუსუდ. 652.

**შემორიდება** (ვარიდებ, -დე), ზ მ. მოვაშორებ, მოვარიდებ, удалять, устранять; (ვერიდები, -დე), ზ. თვ. მოვშორდები, მოვერიდები, удаляться, устраняться.

**შემორონინება** (შემოვარონინებ, -ნე), ზ. მ. შემოვიტან, водить кругомъ чего, შემომარონინებ, водишь меня кругомъ, რუსუდ. 858.

**შემორტყმა** (ვა), ზ. მ. გარშემოვახვევ, შემოვაკრავ; შემოვჰკრავ; опоясать; обвить, обвязать; бить, ударять; -ციხეს ჯარს, окружить крѣпость войсками; -ხმალს, опоясать мечемъ; -ჯელგას, оцѣпить поле охоты. 2 ქართლ. 324; (ვი), ზ. მიჩ. მოვიხვევ, მაგალ. სარტყელსა, опоясать себя; повязать себѣ, 2 ქართლ. 545; რუსუდ. 419; окружить себя; შემოიხსნა მარგალიტი, შემოერტყა რაცა თვალი, ვეფხ. 1189; она сняла жемчугъ и драгоцѣнныя каменья, хранившіеся въ поясѣ; (ვერტყმი, -ყი), ზ. თვ. გარშემოვადგები, окружить, ჩონგ. 111; обвить; რუსუდ. 704; შემომრტყამს, ან შემომრტყმია, я опоясанъ, ანტ. 42; **შემორტყმული**, ზედ. опоясанный; окруженный.

**შემორღვევა** (ვა), ზ. მ. отпороть; (ვერღვევი), отпороться.

**შემორუჯვა**, ზ. მ. შემოვჰწვავ, опалить.

**შემორცხვენა** (შემომრცხვება, -ცხვა), ზ. მიჩ. შემრცხვა, შემეკდიმა, стыдно стало мнѣ; (შემოვჰრცხვები, -ცხვი), ზ. ვდ. შევიკდიმებ, устыдиться.

**შემორჩილება** (ვი), ზ. მ. დავიმონებ, покорить, усмирить, (შევჰმორჩილდები, -დი), ზ. მ. დავემონები, покориться.

**შემორჩობა** (შემოვარჩობ, -ჩე), ზ. მ. დავარჩობ, მოვაშთობ, удавить.

**შემორწყვა** (შემოვჰრწყავ, -ყი), ზ. მ. გარშემოვჰრწყავ, орошать кругомъ; (შემოვირწყვი, -წყე), ზ. ვ. გარშემოვირწყვები, быть орошаему.

**შემოსავალი**, ზედ. შესავალი; მისავალი მაგალ. გზა; რაც კაცს შემოუვა მამულისაგან ან სხვისა რისამესაგან; входъ, дорога, ведущая куда либо; доходъ; ერისთ. 2—30.

**შემოსაზღვრა, -რება**; (შემოვსაზღვრი, -რე), ზ. მ. საზღვარს დავუდებ; разграничить, ქილ. 391.

**შემოსაკრავი**, ზედ. მოსახვევად დანიშნული, ან თვით მოსაკრავი რამ; повязочный; повязка; შემოსაკრავად, ზზ. დასაკვრელად, для удара, სამ. ვახტ. 42.

**შემოსარვა**, ზ. მ. შევუდგამ სარებსა ყურძენს; ставить подставы подъ виноградную лозу; სიბრ. 5.

**შემოსარჩლვა** (შემოვესარჩლები, -ლე), ზ თვ. ვესარჩლები, ვექომაგები, заступаться.

**შემოსასვლელი**, ზედ. входной.

**შემოსაფრვა** (შემოვჰსაფრავ, -რე), ზ. მ. საფარს ან თხრილს შემოვავლებ, окружить рвомъ траншеями; 2 ქართლ. 463.

**შემოსადები**, ზედ. შემოსატანი, вносимый, ввозимый.

**შემოსაწევარი**, ს. შესაწევარი, пособіе, -ვრად, на помощь, 2 ქართლ. 393.

**შემოსახედავი**, ს. შესახედავი, видъ, -დავად; ზზ. на взглядъ; ვისრ. 142.

**შემოსახვეწარი**, ს. სათხოვარი, просьба; -წრად, ზზ. для испрошенія, გორგ. 66.

**შემოსევა** (ვუ), ზ. მ. შემოვუტევ. მივუსევ, მივუტევ, напускать на кого; შემოგვისიეს, напустили на насъ, გორგ. 245; (შემოვესევი, -სიე), ზ. თვ. შევუტევ: მივეტევები, დავეცემი, броситься, напасть; გორგ. 255; 2 ქართლ. 138.

**შემოსერვა** (ვჰ), ზ. მ. გარშემო დავსერავ, დავჰსჭრი, დავჰკოდ ნეშტარით; насѣчь, дѣлать нарубку; რუსუდ. 44.

**შემოსვა** (შევჰმოს, -სე), ზ. მ. ჩავაცვამ ტანთ, одѣвать, ვეფხ 1527; გამოსლ. 27—5; 1 ქართლ. 264; (შევიმოს, -სე), ზ. მიჩ. ჩავიცვამ, надѣть на себя; ბუჯ. 24; 1 პეტრე 5—5; გალატ. 3—28; თბე ადამისა შეიმოსე, ты воплотился, ბუჯ. 24, (შევიმოსები, -სე), ზ. ვ. ჩავიცვამ, одѣться, облачиться, ანდრ. 17; ლუკ. 8—26; მარკ. 14—51; ფსალ. 34—13; 64—13; 72 — 6; შევიმოსები ძლევითა, одержать побѣду; -ფოთლებითა, одѣваться листьями.

**შემოსვენა, -ნება** (ვასვენ, -ნებ; -ნე), ზ. მ. შემოვიტან პატივით წმინდასა ხატსა და სხ. вносить образъ и т. п.

**შემოსვლა**, სხ. вшествіе; თესალ. 2—1; 1 ქართლ. 26; (შემოვალ, შემოვედი), ზ. უ. შევალ შინაგან;

დავჰმწიფდები; входить; созрѣть, поспѣвать; საქმ. 20—29; რომ. 5—20; ზუნ. კ. 3—12; ხრონ. ზრ. 27; პური შემოვიდა, хлѣбъ поспѣлъ; ერისთ. 12; შემოვიდა საქონელი, получили товаръ; 2 ქართლ. 307, სამდურავი შემოვიდა, возникло неудовольствіе; ალ. 84; (შემოვუვალ შემოვუვედ ან შემოვუვიდოდი), ზ. უ. შევუვალ, прибывать; получаться; შემოსავალი შემოუვიდოდა, онъ получалъ доходъ; შუა შემოუვიდნენ, приняли на себя посредничество; ალ. 6; გორგ. 225; თუ გულს შემოუვიდეს, გუჯ. 29; если задумаетъ; **შემოსული**, მიმ. вошедшій, поспѣлый; გალატ. 2—4; ვისრ. 38; 1 ქართლ. 316; ტიმ. 50; ვეფხ. 320, შემოსულვარ, შემოსულა, я вошелъ, онъ вошелъ; რუსუდ. 659.

**შემოსილება**, ს. ჩაცმულობა, одѣяніе.

**შემოსილვა** (შემოვჰსილავ, -ლე), ზ. მ. სილას შემოვჰკრავ, ударить по лицу; ერისთ. 91.

**შემოსილი**, ზედ. ჩაცმული, одѣтый, -ფოთლით ხე, одѣтое дерево листьями.

**შემოსილობა**, ნ. შემოსილება იერემ. 2—24.

**შემოსმა** (შემოვჰსვამ, -სვი), ზ. მ. შევაჯდენ, посадить на; (შემოვისვამ, -სვი), ზ. მიჩ. შემოვიჯდენ, посадить позади себя, ქილ. 477.

**შემოსმენა, შემოსმა** (შემოვასმენ, -მინე), ზ მ. დავასმენ, დავაბეზღებ, оговорить, оклеветать; ქილ. 216; (შემოვისმენ, -მინე), ზ. მიჩ. მოვისმენ, слышать, (შემოვესმი, -მე), ზ. თვ. ვესმი, слышаться, ქილ. 103; სიბრ. 152; დავრ. 189; 1 ქართლ. 255. შემომესმის, слышится мнѣ; ანტ. 3—4; 4—21; დარეჯ. 2—55; შემომესმა, послышалось мнѣ, я услыхалъ.

**შემოსპობა** (შემოვჰსპობ, -პე), ზ. მ. ძირიანად ამოვაგდებ, истробить.

**შემოსრულება, -ლობა**, სს. შემოსვლა; ჟამის დადგომა, наступленіе времени; გუჯ. 23; შესავალი გიორგ. მეფის სამ. შემოსრული, შემოსული, ნ. შემოსვლა.

**შემოსტვინვა** (შემოვუსტვენ, -ვინე), ზ. უ. დავუსტვენ, засвистать.

**შემოსურვება** (ვისურვებ, -ვე), ზ. მ. მოვინდომებ, пожелать.

**შემოსუსტება** (ვასუსტებ, -ტე), ზ. მ. მოვაუძლურებ, ослаблять, (ვჰსუსტდები, -დი), ზ. ვდ. მოვუძლურდები, ослабѣть.

**შემოსქდომა** (შემოვჰსქდები, -დი), ზ. ვდ. გარშემო დავჰსქდები, треснуть, лопнуть.

**შემოსყიდვა** (მოვჰსყიდი, -დე), ზ. მ. მივჰყიდი, продать, (მოვიყიდი, -დე), მოვიყიდი, მოვიფრდი, купить.

**შემოსწორება** (ვასწორებ, -რე), ზ. მ. შოვაშანდაკებ, обровнять.

**შემოსწრაფება** (შემოვასწრაფებ, -ფე), ზ. მ. ავაჩქარებ, ускорять; შემოვისრწაფები, -ფე), ზ. ვ. ავჩქარდები, торопиться.

**შემოსწრობა** (შემოვასწრობ, -წარ; შემოვესწრები, -წარ), ზ უ. მოვასწრობ, подоспѣть; застать.

**შემოსხდომა** (შემოვსხდებით, -დით), ზ. უ. დავსხდებით რაზედმე, ან გარშემო, садиться на чемъ либо или кругомъ чего; გარე-, сѣсть вокругъ.

**შემოსხვება** (ვჰ), ზ. მ. შემოვჰსჭრი რტოებს, обрѣзать вѣтви.

**შემოსხვლა** (შემოვჰსხლავ, -სხალ), ზ. მ. გავჰკაფავ ყურძნის ვაზსა, обрѣзывать виноградныя лозы.

**შემოსხმა** (შემოვასხამ, -სხი), ზ. მ. შემოვიყან მრავალთ, вводить; შუა კაცთა, приводить посредниковъ; ალ. 39; (შემოვსხამ, -სხი), ზ. მ. შევაჯდენ, сажать на, или во что либо; (შემოვისხამ, -სხი), ზ. მიჩ. შემოვიჯდენ; сажать около себя, ჯოგი წინა შემოისხეს, ე. ი. ჯოგი წინ გაირეკეს. погнали стадо впереди себя; ვეფხ. 77; შემოუსხა მეთოფენი, онъ обсадилъ стрѣльцами, 2 ქართლ. 36; (შემოვისხამ, -სხი), ზ. მიჩ. წამოვისხამ, წამოვისურავ, надѣть, накинуть на себя.

**შემოსხმა** (შემოვასხამ, -სხი), ზ. მ. მაგალ. წყალს; прыскать, обливать водою; (შემოვისხამ, -სხი პირზედ წყალს), ზ. მიჩ. окропить лице водою; -სისხლს, ვეფხ. 1029; обогряться кровью.

**შემოსხნა** (ვჰხსნი, ვჰხსენ), ზ. მ. ავხსნი, ავუშვებ, отвязать, ვეფხ. 1189.

**შემოტალახება** (ვჰტალახებ, -ხე), ზ. მ. ტალახით გავლეს; обмазать глиной; ქილ. 36.

**შემოტანა** (შემოვატან, -ნე), ზ. მ. შინ შემოვალებინებ, заставить принести съ собою, 2 ქართლ. 566; (შემოვიტან, -ნე), ზ. მ. შემოვიღებ, შემომაქვს, вносить; вводить; **შემოტანილი, შემონატანი**, მიმ. внесенный, შესავ. გიორგი მ. სამართლის.

**შემოტანება** (შემოვეტანები, -ნე), ზ. თვ. შევეჩხირები, соваться.

**შემოტარება** (ვატარებ, -რე), ზ. მ. გარშემოვატარებ, обносить, обводить; пронести; ანტ. 1—5, 28; 4—32.

**შემოტაცება** (შემოვიტაცებ, -ცე), ზ. მ. ტაცებით შემოვიტან, похищая приносить.

**შემოტევა** (შემოვუტევ, -ტე), ზ. მ. შემოვუხტე, накинуться, броситься на кого либо; დარეჯ. 83; 81; 144.

**შემოტეხა** (შემოვჰსტეხ, -ხე), ზ. მ. გარშემო მოვამტვრევ, მოვსტეხ, обломать.

**შემოტირვა** (შემოვსტირავ, ან შემოვჰსტირი, -რე), ზ. უ. ტირილით ვეხვეწები, умолять со слезами, ვისრ. 140.

**შემოტრიალება** (ვა), ზ. მ. შემოვაბრუნებ, поворачивать, (ვჰტრიალდები, -დი), ზ. ვდ. გარშემოვჰბრუნდები, повернуться.

**შემოტუქსვა** (ვჰ), ზ. უ. დავსტუქსავ, побранить кого.

**შემოტყორცნა** (ვჰსტყორცნი, -ნე), ზ. მ. შემოვუგდებ, მივუგდები; ვესვრი; бросить кому, или въ кого чѣмъ; ვეფხ. 95, 754; 1038; რუსუდ. 605, 874.

**შემოტყუება** (შემოვიტყუებ, ან შემოვატყუებ, -ვე), ზ. მ. заманить обманомъ; ვახტ. 161.

**შემოუვალი**, ზედ. შეუვალი, неприступный, სიბრ. 40.

**შემოუკლებელი**, ზედ. მოუკლებელი, неистощимый. [прогнѣванный.

**შემოუმწყრომელი**, ზედ. არ გარისხებელი, не-

**შემოუსვლელი**, ზედ. არ მომწიფებული, недозрѣлый; неспѣлый.
**შემოუღებელი**, ნ. შემოღება.
**შემოუცილებელი**, ზედ. უდავო, მოუდავებელი, неоспоримый, გუჯ. 27, 28.
**შემოუძლურება** (შემოვუძლურდები, -დი), შევჰსუსტდები, ослабѣть.
**შემოუშვებლობა**, ს. არ შემოშვება, недопусканіе, ხამ. გიორგ. მეფ. 15.
**შემოუწერელი**, ზედ. მიუწთომელი, непостижимый; გუჯ. 29; ანდ. 146.
**შემოუწყრომელი**, ზედ. არ გარისხებული, непрогнѣванный, ალექს. 149.
**შემოფანტვა** (შემოვჰფანტავ, -ტე), ზ. მ. შემოვაბნევ. შემოვჰყრი, бросать, кидать около; внутрь чего.
**შემოფარგვლა** (შემოვჰფარგლავ, -ლე), ზ. მ. გარემოვავლებ წრეს, სამზღვარს დავუნიშნავ; очертить; разграничить; ხამ. ვახტ. 103; სიგელი ჩოლაყაშვ. 43.
**შემოფარდაგება** (შემოვჰფარდაგებ, -გე), ზ. მ. ფარდაგებით მოვრთავ, обослать коврами.
**შემოფარვა** (შემოვჰფარავ, -რე), ზ. მ. მოვაფარებ, закрыть, (შემოვიფარავ, -რო), ზ. მიჩ. მოვიფარებ, закрыться чѣмъ.
**შემოფენა** (ვჰფენ, -ფინე), ზ. მ. გარშემო დავჰფენ, разослать кругомъ чего.
**შემოფისვა** (ვჰფისავ, -სე), ზ. მ. ფისს წავუსვამ გარშემო, осмолить.
**შემოფიცება, -ცვა** (შემოვჰფიცებ, -ცავ; -ცე), ზ. მ. ფიცს ვაძლევ, дать клятву, обѣщаніе; შემომფიცე, поклянись мнѣ, ვეფხ. 413; 658; ვისრ. 4; 69; (შემოვაფიცებ, -ცე), ზ. მ. ფიცს გამოვართმევ, заставить поклясться; გორგ. 73; (შემოვიფიცებ, -ცე; შემოვიფიცავ, -ცე), ზ. მიჩ. ფიცს ავიღებ, ფიცით მოვინდობ; взять клятву съ кого; მთა-ბარი და ოსი შემოიფიცეს, взяли клятвенное обѣщаніе съ жителей горъ, равнинъ и Осетиновъ; შემომიფიცავს მართლის გულით; я поклялся чистосердечно; ვისრ. 128; (შემოვეფიცები, -ცე), ზ. თვ. ფიცს ვაძლევ, поклясться, შემომეფიცა, онъ далъ мнѣ клятву; ვისრ. 180; **შემოფიცული, შემონაფიცი**, მიმ. поклявшійся.
**შემოფრენა** (ვა), ზ. მ. ვაიძულებ შინ შეფრენასა; ან ფრენით შემოვიტან რასმე; заставить влетѣть; влетая вносить что.
**შემოფრეწა** (ვჰ, -რიწე), ზ. მ. შემოვჰხევ, შემოვაგლეჯ, оборвать.
**შემოფრინვა** (ვჰ; -ვჰფრინდები, -დი). ზ. უ. ფრენით შევალ, влетать; (შემოვაფრინდები, -დი), ზ. უ. დავაფრინდები, დავეცემი; налетѣть.
**შემოფრთხობა** (შემოვჰფრთხვები, -ვი); ზ. უ. დავჰფთხვები, смущаться, 2 ქართლ. 539, 564.
**შემოფურთხება** (ვაფურთხებ, -ხე), ზ. უ. შევაფურთხებ, плевать на кого; რუსუდ. 879; შემომაფურთხა, онъ плюнулъ на меня.
**შემოფრქვევა** (შემოვაფქვრევ, -რიე), ზ. მ. დავაბნევ აქაიქ. разсыпать.
**შემოფცქვნა** (ვჰ), облупить, очистить.
**შემოფშვნეტა** (შემოვჰფშვნეტ, -ნიტე), ზ. მ. გარშემო მოვაფშვნეტ, обивать кругомъ грязь, пыль.
**შემოფხუწვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰბლუნძავ. скомкать; стянуть.
**შემოქლეშა** (ვჰ), ზ. მ. оторвать, ссадить.
**შემოქლიბვა** (ვჰ), ზ. მ. обпилить напилкомъ.
**შემოქანცვა** (ვჰ), ზ. მ. მოვღალავ, утомлять, (შემოვიქანცები, -ცე), ზ. ვ. დავიღალები, დავსწუდები, утомиться, устать.
**შემოქმედი**, ს. შემომქმედი, დამბადებელი, მაარხი; творецъ, **შემოქმედება**, ს. მოქმედებითობა, творчество; მარტ. 1—187; **შემოქმედებითი**, ზედ. მოქმედებითი, дѣйствительный; -ზმნა, дѣйствительный глаголъ.
**შემოქმნა** (სისხლი შემოექნა), ზ. თვ. სისხლი მოადგა, სიბრ. 96; приступила кровь.
**შემოქონა** (შემომაქვს, მქონდა), ზ. მიჩ. შემოვიტან, вносить, ფეხი შემოაქვს ჩვენს ცხოვრებაში, онъ вплетывается въ нашу жизнь.
**შემოქნევა** (შემოვიქნევ -ნიე), ზ. მ. ჰაერში დავატრიალებ, მოვიქნევ, მოვიღერებ, заносить, замахиваться.
**შემოქრა, შემოქროლა** (შემოვჰქრი, -როდი), ზ. უ. ვჰქრი; дуть.
**შემოქურუხება** (შემოვჰქურუხდები, -დი), ზ. უ. თავპირ ჩამოვუშვებ, დავიღრეჯ, нахмуриться; მოქურუხებული, მიმ.
**შემოქუჩება** (ვა), ზ. მ. собирать въ кучу.
**შემოქცევა** (ვა), ზ. მ. მოვაბრუნებ, დავაბრუნებ; დაბად. 14—14; 44—12; обращать назадъ, возвращать; -ზურგზა, повернуться къ кому спиною; ქილ. 83; обратить тылъ; გორგ. 176; 1 ქართლ. 406; დარეჯ. 2—89); (შემოვიქცევი, -ქეც); ზ. ვ. მოვბრუნდები, დავბრუნდები; возвратиться, ვეფხ. 162; 1 ქართლ. 38; 115; ვისრ. 15; 30, 90, 184; (შემოვექცევი, -ქეც). ზ. თვ. მოვუბრუნდები, обернуться, დარეჯ. 21; სევდა რამე შემომექცა გულსა მურად: ე. ი. სევდა მძიმედ მომაწვა გულზედ; ვეფხ. 1121; грусть стѣснила мнѣ сердце; **შემოქცეული**, მიმ. возвращенный, დაბად. 18—9; ვეფხ. 330; ზურგ-შემოქცეული, обернувшійся спиной.
**შემოღალვა** (შემოვჰღალავ, -ლე), ზ. მ. შემოვჰქანცავ, მოვჰსწყვეტ, утомлять, შემოვიღალები, -ლე), ზ. მ. მოვჰსწყდები, утомиться, устать.
**შემოღება**, სს. нововведеніе, мода; (შემოვაღებ, -ღე), ზ. მ. კარს გავაღებ, отворить дверь; ანტ. 5—40; (შემოვიღებ, -ღე), ზ. მიჩ. შემოვიტან, შევიტან, შემომაქვს; შემოვიტან ახალს რასმე ან ჩვეულობას; вносить; вводить что новое въ употребленіе; ტიმ. 59, 143; -სჯულსა, вводить новый законъ; 1 ქართლ. 34; შემოვუღებ მიზეზსა, найдти поводъ; გუჯ. 8; შემოვიღებ მიზეზსა, приводить причину; ვისრ. 189, (შემოვიღები, -ღე), ზ. ვ. შემოვიტანები, вноситься; вводиться, ალბ. 52; **შემოღებული**, მიმ. внесенный; введенный; მიზეზ შემოუღებელი სიგელი, неоспоримая грамота.
**შემოღერება** (ვუ), ზ. მ. მოვუქნევ. შემოვუქნევ, заносить, замахиваться.

**შემოღვლარჭნა** (შემოვჰღვლარჭნი, -ნე), ზ. მ. მოვჰხრავ, დავჰკლაკვნი, корчить, ежить; (შემოვღუღლარჭნები, -ჭნე), ზ. თვ. მოვიკლაკვნები, კლაკვნით შემოვეხვევი; обвить, სიბრ. 125; ქილ. 603.

**შემოღვრა** (შემოვჰღვრი, -ვჰღვარე), ზ. მ. წყალს შემოვაქცევ, დავღვრი, облить.

**შემოღმა, შემოღმართ**, ზზ. წინააღმდეგ, противъ.

**შემოღმართი**, ზედ. გზა ან ადგილები გარემოს მთისა, дорога или мѣста вокругъ горы; 1 ქართ. 399.

**შემოღიმვა** (ვჰ), ზ. უ. შემოვჰცინებ, улыбаться.

**შემოღობვა** (ვჰ), ზ. მ. обнести заборомъ.

**შემოღრუბლვა** (ვი), ზ. ვ. მოვიღრუბლები, насмурѣть.

**შემოღრღნა** (შემოვჰღრღნი, -ნე), ზ. მ. გარშემომოვღრღნი, обгрызть.

**შემოყენება** (შემოვაყენებ, -ნე), ზ. მ. გარშემო დავაყენებ; შევაყენებ, დავადგენ რაზედმე; ставить вокругъ чего или на что; 2 ქართლ. 402; (შემოვუყენებ. -ნე), დავუყენებ ვისმე ან დავადევნებ, ставить кому на; посылать въ слѣдъ за кѣмъ; 1 ქართლ. 408; მოღალატენი შემოგვიყენეს, 2 ქართლ. 299; подослали къ намъ измѣнниковъ.

**შემოყეფა** (ვჰ), ზ. უ. დავჰყეფ, лаять на кого.

**შემოყვანა**, სზ. вводъ, (ვი), ზ. მ. შევავლენ ვისმე სახლში, вводить; შემომყავს, ввожу, შემომიყვან, вводишь меня, ანც. 5—18: ბაცონი შუა შემოვიყვანე; сдѣлалъ посредникомъ своего господина; გუჯ. 26; 1 ქართლ. 393: **შემოყვანინება** (ვა), ზ. სხმ. შენ შემოვავლენინებ, заставить ввести.

**შემოყვედრება** (ვა), ზ. მ. დავამადლებ, დავამუნათებ, წავაყვედრებ, упрекать.

**შემოყვლეფა** (ვჰ), ზ. მ. გარშემოვაძრობ კანს, облупить.

**შემოყიდვა** (შემოვიყიდი), ზ. ვ. მოვივაჭრებ, покупать.

**შემოყივლა** (შემოვჰყივი, -ვე; -ვლი, -ვლე), ზ. უ. ხმას ვაძლევ, ხმა ვუყივი, кричать кому, ვეფხ. 1351, ვისრ. 181; რუსუდ. 546.

**შემოყივნება** (შემოვაყივნებ, -ნე), ზ. მ. სახელ გავუტეხ, обезславить.

**შემოყოლა** (შემოვჰყვები, -ყევ), ზ. ვდ. თან შემოვალ, მოვჰყვები, входить съ кѣмъ, 1 ქართლ. 121, 254; ვეფხ. 1193.

**შემოყოლება**, ს. რაც აედევნება, გარემოება, окрестность, როცა ქართლი აიწერება ყაიყულის შემოყოლებით, когда Картли съ окрестностями Канкули описывается; დასც. 10.

**შემოყოფა** (ვჰ-თავს კარებში). просунуть голову.

**შემოყრა** (შემოვჰყრი, -ყარე), ზ. მ. ვახც. სამ. 24; გორგ. 6; 2 ქართლ. 318; რუსუდ. 760; 301; ალექს. 38; მივაგროვებ, შევჰკრებ; собирать; შემოვიყრი ლონჯსა, подбочениться; შემოვიყრი ლაშქარს, собрать войско; გულს შემოვჰყრი, привести кого въ безчувствіе, лишить сознанія; ვეფხ. 350; ქილ. 455; დავრ. 69; შემოვჰყრი სენსა, заразить болѣзнью; (შემოვიყრები, -ყარე), ზ. ვ. собраться, შემოვიყარენით, мы собрались, გუჯ. 33; (შემოვეყრები, -ყარე), ზ. თვ. შევხვდები, დავუხვდები გზაზედ, წინ შევემთხვევი; повстрѣчаться съ кѣмъ, 2 ქართლ. 268; გორგ. 122. გულს შემოეყარა, съ нимъ сдѣлалось дурно. упалъ въ обморокъ, ქიმ. 266; (შემოვჰყროდარ, შემოვჰყროდი), ზ. ვ. შევჰმთხვევი-ვარ, я встрѣтилъ; 2 ქართლ. 388, 367; შემომეყარენით, вы повстрѣчались мнѣ; 2 ქართლ. 519; **შემოყრილი**, მიმ.; გულ-შემოყრილი; лишенный чувствъ, მირი. 264; რუსუდ. 362.

**შემოყრა** (შემოვჰყრი, -ყარე). ზ. მ. შიგ შემოვაბნევ, შემოვჰფანცავ: бросать, кидать во внутрь. (შემოვაყრი, -ყარე), ზ. მ. გარს მოვაყრი, მოვაბნევ. обсыпать; ვისრ. 74; რუსუდ. 60; შემოგვყარა, онъ бросилъ насъ въ заточеніе; რუსუდ. 301; **შემოყრევინება** (ვა), ზ. მ. შიგ შემოვაბნევინებ: заставить бросить внутрь.

**შემოყრილობა** ს. ყრილობა, კრებული, сборище. собраніе; ვეფხ. 55; ყარამ. 341; ქილ. 435.

**შემოყრუვება** (შემოვჰყრუვდები, -დი), ზ. ვდ. დავჰყრუვდები, становиться глухимъ.

**შემოშვება** (შემოვუშვებ, -ვი), ზ. მ. შეხვლის ნებას მივსცემ, შევუშვებ, впускать; ვისრ. 178; (შემოვეშვები, -შვი), ზ. თვ. მოვეშვები, მოვლუნდები, ослабѣвать (натянутое); შემოვუშვებ გონებაზე. ვისრ 53; вообразить

**შემოშველება** (ვაშველებ, -ლე), ზ. მ. მოვაშველებ, შეწევნას მივსცემ, присылать помощь, (ვეშველები, -ლე), ზ. თვ. შევეწევი, помогать, 2 ქართლ. 481; 491.

**შემოშვლეპა** (ვჰშვლეპ, -ლიპე), ზ. მ. შემოვაცლი კანს, გავშვლეპ, ободрать.

**შემოშთობა** (შემოვაშთობ, -თე), ზ. მ. მოვაშთობ, удавить.

**შემოჩერება** (ვაჩერდები), ზ. ვდ. пристально смотрѣть, **შემოგვჩეროდა**, смотрѣлъ на насъ пристально.

**შემოშორება** (ვაშორებ, -რე), ზ. მ. მოვაშორებ, отдѣлять; отнимать.

**შემოჩენა** (შემოვუჩენ, -ჩინე), ზ. მ. მოვუდგენ მივუჩენ კაცს, приставить къ кому человѣка; подослать; კაცი შემომიჩინე, ალექს. 16, ты подослалъ ко мнѣ человѣка.

**შემოჩვევა** (შემოვაჩვევ, -ვიე), ზ. მ. შევაჩვევ, пріучать, поваживать; (შემოვეჩვევი, -ვიე), ზ. თვ. შევეჩვევი; пріучаться, привыкать; სიბრ. 116.

**შემოჩვენება**, სს. მოჩვენება, სიზმარი, сонъ, привидѣніе; (შემოვეჩვენები, -ნე), ზ. თვ, მოვეჩვენები, привидѣться.

**შემოჩივლა** (შემოვჰსჩივი, ან შემოვსჩივლი, -ვლე), ზ. უ. ვუჩივი, жаловаться.

**შემოჩივლება** (ვა), ზ. მ. ვაჩივლებ, заставить пожаловаться, (ვჰ), ზ. უ. ვუჩივი, пожаловаться кому; შემომჩივლებ, жалуешься мнѣ.

**შემოჩიჩქნა** (შემოვჰსჩიჩქნი, -ნე), ზ. მ. გარშემო მოვსციცქნი, обколупать, обковырять.

**შემოჩლუნგვა** (შემოვჰსჩლუნგდები, -დი), ზ. ვდ. დავჰსჩლუნგდები, иступиться.

**შემოჩრა** (ვჰსჩრი), совать.

**შემოჩმახვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰჩმახავ, сдѣлать кое какъ.

**შემოჩხრეკა** (ვჰ), ზ. მ. გავშინჯავ, разсматривать, მროვ. 163, შემოგვჩხრიკე, ты разсмотрѣлъ насъ.

**შემოცარცვა** (ვჰ), ზ. მ. облупить, ограбить; (მოვეძარცვები), покинуть, 37 დიდ.; облупиться.

**შემოცდა** (ვი), ზ. უ. მოვიცდი, მოვილოდინებ, ждать, შემომიცადე, подожди меня, ბრძნ. სამ. 344.

**შემოცემა** (შემოვჰსცემ, -ვეც), ზ. მ. შემოვჰსჯრი, შემოვჰსტყენ, всосывать; -შუბსა, вонзать копье.

**შემოცვივნა** (შემოვჰსცვივი, -ვე), ზ. უ. შევვარდები, სისწრაფით შევალთ, вторгаться.

**შემოცილება** (ვა), ზ. მ. მოვაცლი, მოვაშორებ, отдѣлить отнять; (შემოვჰცილდები, -დი), ზ. ვდ. მოვჰშორდები, მოვეცლები, отдираться, отдѣляться, (შემოვეცილები, -ლე), ზ თვ. მოვედავები, წავედავები, оспаривать; გორგ. 128, 266; ქილ. 693; თუ ვინმე შემოგეცილოს, если кто либо станетъ у тебя оспаривать; შემომცილებია, онъ оспариваетъ у меня; მოურავ. სიგ. 5.

**შემოცინება** (შემოვჰცინებ, -ნე), ზ. უ. გავუცინებ, გაველიმები, улыбаться кому; ვეფხ. 1252; 514; კაცია. 103.

**შემოციცქნა** (შემოვჰციცქნი, -ნე), ზ მ. შემოვჰსჩიჩქნი, облупить, обковырять.

**შემოცლა** (შემოვაცლი, -ცალე), ზ მ. გარს შემოვაძრობ; მოვაშორებ; отдѣлить, отнятъ, снять кожу и т. п.; удалить, устранить; (შემოვეცლები, -ცალე), ზ. თვ. გარს შემოვეძრობი; მოვშორდები; отдираться; удалиться, отступить, შემოვაცლი კანს, облупить кожу; 2 ქართლ. 356; შემოვაცლი ციხეს სპასა, снять осаду.

**შემოცოდება** (შემოვჰსცოდებ, -დე), ზ უ. შევჰსცოდებ, погрѣшить; провиниться.

**შემოცრცნა** (შემოვჰსცრცნი, -ცან), ზ. მ. გარს შემოვაცლი, ободрать, ქილ. 436, оскоблить.

**შემოცქერა** (ვჰ, -რე), ზ. უ. ვუყურებ.

**შემოცხოველება** (ვა), ზ. მ. მოვაცხოველებ ძველს სურათს, поправить старую картину.

**შემოცხება** (შემოვჰსცხებ, -ხე), ზ. მ. გარშემო წავუსვამ, обмазать, 2 გამოც. ქრისტმ. 107.

**შემოძაგება** (ვი), ზ. მიჩ. მოვიძულებ, возненавидѣть.

**შემოძახება** (შემოვჰსძახებ, -ხე), ზ. უ. შევჰყვირი, закричать кому; -სიმღერასა, начинать громко пѣть; (შემოვუძახებ, -ხე), ზ. უ შემოვჰყვირი; მოვუხმობ, მოვუტევებ ყვირილით; кричать кому; напускать на кого съ крикомъ; გორგ. 135; 68; შემოგვიძახა, онъ позвалъ насъ; დარეჯ. 83; онъ окликнулъ насъ.

**შემოძახილი**, ს. ყვირილი, крикъ, რუსუდ. 209.

**შემოძენა** (ვი), ზ. მ. пріобрѣтать.

**შემოძლევა** (შემოვეძლევი, -ლიე), ზ. თვ. დავემორჩილები, покоряться, изъявлять покорность; 2 ქართლ. 312; შემოძლეულვარ, შემოვსძლეოდი, იგივე შემოვეძლევი, დავუმორჩილდები; изъявить покорность, 2 ქართლ. 323.

**შემოძნება** (შემოვუძნდები, -დი), ზ. ვდ. შევჰწუხდები, опечалиться, 2 ქართლ. 304.

**შემოძრახება** (შემოვჰსძრახებ, -ხე), ზ. უ. შემოველაპარაკები, начать говорить, დარეჯ. 96; შემოგვიძრახეს, стали намъ говорить.

**შემოძრობა** (შემოვაძრობ, -ძერ), ზ. მ. შემოვაცლი, გარს მოვაშორებ; снять оболочку.

**შემოძრომა** (შემოვჰსძვრები, -ძვერ), ზ. უ. ძრომით შემოვალ, вползти.

**შემოძრცვა** (შემოვჰძარცვავ, -ცვე), ზ. მ. შემოვაცლი, გავხდი, облупить, (შემოვიძრცვი, -ცვე), ზ. ვ. გავიხდი, снять съ себя; ქილ. 452.

**შემოძუნძულება** (შემოვჰსძუნძულდები, -დი), ზ. უ. ყრმათათვის: შემოვალ ძუნძულით: о дѣтяхъ: вбѣгать.

**შემოძღვნა** (შემოვსძღვნი, -ვსძღვენ), ზ. მ. მოვართმევ ძღვენს, подносить подарокъ, ვეფხ. 1167; შემომძღვნეს, поднесли мнѣ, ვეფხ. 413.

**შემოძღოლა** (შემოვუძღვები, -ძეღ), ზ. მიჩ. მოვუძღვები ვისმე შესვლის დროს, входя сопровождать; ქილ. 535; რუსუდ. 174, 137.

**შემოძღომა** (შემოვაძღები, ან შემოვსძღები, -ძეღ), ზ. უ. გავსძღები, насытиться.

**შემოწათხვა** (შემოვიწათხავ, -ხე), ზ. მ. ვიწროს ტანისამოსს შემოვიფხუწავ, одѣться въ узкое платье.

**შემოწამება** (შემოვსწამებ, -მე), ზ. მ. დავაბრალებ, обвинять; მირ. 268; -ქურდობას, обвинять кого въ воровствѣ, რუსუდ. 936; -ცილს, оклеветать, რუსუდ. 708.

**შემოწაფება** (შევიმოწაფებ, -ფე), ზ. მ. სწავლით მოვიბირებ, ученіемъ привлекать къ себѣ.

**შემოწდომა** (შემოვსწვდები, -დი), ზ. ვდ. მივსწვდები, доставать, хватать; რუსუდ. 247.

**შემოწებვა** (შემოვჰსწებავ, -წებე), ზ. მ. გარშემო დავაწებებ, обклеить, საქმ. 21—17.

**შემოწევა** (შემოვსწევ, -წიე), ზ. მ. შევსწევ, вдвинуть; (შემოვიწევი, -წიე), ზ. ვ. მოვიწევი, მოვახლოვდები; подвинуться, приблизиться, ბუნ. კარი 129; შემოწევნილი, მიმ. приближенный.

**შემოწევა, შემოწევნა** (შემოვაწევ, -წიე), ზ. მ. შეწევნას ვაძლევ; помогать, **შემოწევნული**, მიმ. вспомоществованный, 1 ქართლ. 218.

**შემოწერა** (შემოვაწერ, -რე), ზ. მ. აშიებზედ გარშემო მოვაწერ, приписывать на поляхъ, (შემოვჰწერ, -წერე), ზ. მ. გარემოს ვჰწერ, გარშემო ვსაზღვრავ; описывать, напр. кругъ, очерчивать; პლანეტნი შემოსწერენ თვისთა გზათა მრგულივ მზისა; планеты описываютъ свой кругъ около солнца; ღეოღრ. 10; ღმერთს ქვეყანა, ვითარცა თვალის გუგა, ეგრეთ შემოუწერია; Богъ, въ видѣ глазнаго яблока очертилъ землю; გუჯ. 8.

**შემოწვა** (ვჰ), ზ. მ. გარშემო დავსწვავ, обжигать.

**შემოწვდევა** (ვა), ზ. მ. მივაწვდევ, подавать.

**შემოწვევა** (ვიწვევ, -წვიე), ზ. მ. შემოვიპატიჟებ, приглашать.

**შემოწვენა** (შემოვაწვენ, -ვინე), მაგალ. აქლემებსა), ზ. მ. о верблюдахъ: заставить лечь, 2 ქართლ. 314.

**შემოწითლება** (ვა), ზ. მ. заставить покраснѣть, ვჰსწითლდები, покраснѣть.

**შემოწირვა** (შემოვჰსწირავ, -რე), ზ. მ. მივართმევ

შესაწირავსა, жертвовать, ვისრ. 32; 34; შემომიწირავს თავი, я жертвую собою.

**შემოწიფვა** (ვიწიფები), ზ. ვ. созрѣть.

**შემოწმება** სხ. повѣрка, (შევამოწმებ, -მე), ზ. მ. შევათანხმებ, შევასწორებ; повѣрять, свѣрять.

**შემოწოდება** (ვუ), ზ. მ. მოვუწოდებ, призывать, созывать.

**შემოწოლა, -გულზედ**, завалъ; (შემოვაწვები, -წევ), ზ. უ. მოვაწვები, сдавить, прижать, გულზედ შემომაწვა საჭმელი, пища отяжелила мнѣ желудокъ; სევდა შემომაწვა, тоска объяла меня; ვეფხ. 1120; რუსუდ. 801, 934.

**შემოწყდომა** (შემოვჴსწყდები, -დი), ზ. უ. ამოვჴსწყდები, истребляться, ან მოვჴსწყდები, დავიღალები, утомиться.

**შემოწყენა** (შემოვიწყენ, -წყინე; ან შემოვსწყინდები, -დი), ზ. ვ. მოვიწყენ, მომეწყინება, начинать скучать.

**შემოწყვდევა** (შემოვაწყვდევ, -დიე), ზ. მ. მოვაწყვდევ, დავხშავ, დავახშობ სახლში ან საპყრობილეში, заключить, заточить, запереть; ანდრ. 111; სპარსნი შემოვაწყვდინე ხელსა შენსა, Персовъ отдалъ тебѣ въ руки; 1 ქართლ. 133.

**შემოწყვედა** (შემოვსწყვედ, -ვიდე), ზ. მ. ამოვჴსწყვეტ, ამოვაგდებ, истребить.

**შემოწყვეტა** (შემოვჴსწყვეტ, -ვიტე), ზ. მ. გარშემო მოვჴსწყვეტ, обрывать, რუსუდ. 292; (შემოვაწყვეტ, -ვიტე); მივახლი, მივჰკრავ რაზედმე, ударить кого обо что; რუსუდ. 304.

**შემოწყინება**, ნ. შემოწყენა.

**შემოწყნარება** (შემოვაწყნარებ, -რე), ზ. მ. მოვამშვიდებ, успокоить, 2 ქართლ. 210.

**შემოწყრომა** (შემოვჴსწყრები, -წყერ), ზ. ვდ. მოვემდურები ვისმე, разсердиться, надуться на кого; რუსუდ. 675; გორგ. 307; ქილ. 328, 451, 487.

**შემოჭედა** (ვჰ), ზ. მ. оковать.

**შემოჭენება** (ვა ცხენსა), врываться верхомъ.

**შემოჭერა** (შემოვუჭერ, -ჭირე), ზ. მ. მოვუჭირებ; стянуть, скрутить; сжать; რუსუდ. 44, 54; ვისრ. 54.

**შემოჭიდება** (შემოვჰჭიდებ, -დე), ზ. მ. ვარკინებ, შევაბამ დასაჭიდებლად; заставить бороться; (შემოვეჭიდები, -დე), ზ. თვ. ვერკინები, შევებმი, вступить въ единоборство, 2 ქართლ. 265; შემომეჭიდა ნაღველი, грусть стѣснила меня; შემომეჭიდა გულზედ სენი; боль давитъ мнѣ грудь; სტომაქს შემოეჭიდა, онъ сталъ чувствовать боль въ животѣ; ქილ. 479.

**შემოჭირება** (შემოვუჭირებ, -რე), ზ. მ. შემოვუჭერ, მოვუჭირებ, стянуть, скрутить, сжать; რუსუდ. 695.

**შემოჭრა** (შემოვჴსჭრი, -ჭერ), ზ. მ. გარშემო მოვჴსჭრი, обрѣзать, (შემოვიჭრები, -ჭერ), ზ. ვ. შემოვირბენ; вбѣгать, ქილ. 118, (შემოვეჭრები, -ჭერ), ზ. თვ. თავს დავაკოდინებ, заставить нанести себѣ рану, სამ. ვახტ. 92.

**შემოჭყეტა** (შემოვსჭყეტ, -ჭყიტე), ზ. მ. გამოჭყეტით ვუყურებ ვისმე, таращить на кого глаза.

**შემოჭყლეტა** (ვჰჭყლეტ, -ლიტე), ზ. მ. შევჰჭმუხნი, დავჴსჭყლეტ, измять, изкомкать.

**შემოხაზვა** (ვჰ), ზ. მ. очертить.

**შემოხარვა** (შემოვხარი, -რე), ზ. უ. ზედ-შევჰხარი, нарадоваться.

**შემოხარჯვა** (შემოვეხარჯვი, -ჯე), ზ. ვდ. დავეხარჯები, გამოველევი, издержаться, истратиться, შემომეხარჯება, истрачиваются у меня деньги.

**შემოხატვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰხატავ, обрисовать.

**შემოხდა** (-ვჰხდი, -ხადე), ზ. მ. შემოვუძახებ, призвать, ვეფხ. 119; ლუკ. 14—21, ან მოვჰხდი, შემოვაცლი; снять.

**შემოხდომა** (შემოვჰხვდები, -ხვდი), ზ. ვდ. გზაზედ დავუხვდები, встрѣтиться, რომ. 5—12, 19; ან შევემთხვევი, დავემართები, случаться, приключаться; საქმ. 383; 2 ქართლ. 197; (შემოვუხვდები, -დი), ზ. ვდ. მოვუხვდები, სახლში თავს დავეცემი; врываться въ домъ; რომ. 11—26; შემომხვდება, -და, ს. ვდ. შემომეყრება, повстрѣчать, ვეფხ. 601; ან წილად მერგება, достается мнѣ на долю; ვისრ. 22.

**შემოხეთქა** (ვა თავს), удариться головою.

**შემოხება** (შემოვეხები, -ხე), ზ თვ. ხელს ვახლებ, მოვჰკიდებ, коснуться. ნუ შემომეხები, не прикасайся.

**შემოხედვა**, სხ. взглядъ, взоръ; ვისრ. 35; (შემოვჰხედავ, -დე), ზ. მ. შემოვჰყურებ, посмотрѣть, ვისრ. 22; ვეფხ. 61; შემომხედე, посмотри на меня, (შემოვიხედები, -დე), ზ. ვ. უკან ვიყურები, смотрѣть назадъ, (შემოვახედებ, -დე), ზ. სხმ. ვაყურებინებ, заставить смотрѣть назадъ.

**შემოხვება** (ვიხვებ, -ვი), ზ. მიჩ. შემოვიტან, вносить.

**შემოხვევა** (შემოვახვევ, -ხვიე), ზ. მ. გარშემო დავახვევ, обвить, ქილ. 14; რუსუდ. 331; 2 ქართლ. 410; გარს შემოვახვევ, окружить, შემოვახვევ ხელსა, охватить рукою; რუსუდ. 695; (შემოვჰხვევ, -ხვიე), ზ. მ. გარს შემოვავლებ, окружить, обставить; (შემომხვევი ხარ, შემომხვეოდი), ზ. ვ. ты окружаешь меня; შემოგვხვეოდა, окружалъ насъ, რუსუდ. 116, 513; შემომხვიე, ты окружилъ насъ; ты обнялъ насъ; (შემოვეხვევი, -ხვიე), ზ. თვ. გარშემომოვეხვევი; მოვეხვევი; გარშემომოვიცავ: обвиваться; обнимать; окружить; სიბრ. 125, 126, 135; ანდრ. 11, (შემოვუხვევ, -ხვიე), ზ. მ. შემოვუვლი გზას; обходить дорогу.

**შემოხვეტა** (შემოვჰხვეტ, -ტე), ზ. მ. ხვეტით მოვაგროვებ; обметать.

**შემოხვეწა** (შემოვიხვეწები, -წე), ზ. ვ. მოვივლტვი, მოვჰმართავ, ან შევივლტვი საფარველს ქვეშ, прибѣгать; ბერძნ. სამ. 232; 1 ქართლ. 272; შემოხვეწილი, მიმ. прибѣгнувшій, 1 ქართლ. 325, 2 ქართლ. 349.

**შემოხვეწება**, სხ. просьба, მოსეს სამ. 37; (შემოვახვეწებ, -წე), ზ. სხმ. შემოვავედრებ, моля поручать кому кого или что; ქილ. 586; (შემოვეხვეწები, -წე), ზ. თვ. შემოვალ საფარველს ქვეშ, прибѣгнуть къ покровительству; მოსეს სამ. 37.

**შემოხვეწნა,** სზ. просьба, (შემოვეხვეწები, -წე), ზ. თვ. ვევედრები, просить, умолять, прибѣгнуть къ кому съ просьбою; შემოგეხვეწენით, мы умоляли васъ.

**შემოხჳმა, შემოხჳნა** (შემოვიხვამ, -ვი; შემოვიხვნი, -ვენ), ზ. მ. შემოვიტან, вносить, (შემოვუხვნი, -ვენ), ზ. მიჩ. მივუღებ, წავართმევ, отнимать, 1 ქართლ. 326.

**შემოხვრეტა** (შემოვჰხვრეტ, -რიტე), ზ. მ. გავხვრეტ, შემოვჰკაფავ, შემოვდალაზრავ, просверлить, продолбить.

**შემოხილვა, -ვება** (შემოვიხილავ, -ლე; შემოვიხილვებ, -ვე), ზ. უ. მოვიხილავ, обозрѣть, осмотрѣть.

**შემოხმობა** (ვი), ზ. მ. შემოვიწვევ, призвать.

**შემოხრა** (შემოვჰხრი, -ხარ), ზ. მ. მოვჰკაკვავ, მოვჰხრი, сгибать.

**შემოხრწნა** (ვჰ), ზ. მ. растлѣвать.

**შემოხსნა** (შემოვხსნი, -ხსენ), ზ. მ. მოვხსნი; მოვხდი; отвязывать; снять; შემოვიხსნი ხმალს, снять съ себя саблю; დავრ. 18; -შავებს; снять трауръ; მოურავ. 85; (შემოვიხსნები, -ხსენ), ზ. ვ. მოვიხსნები, отвязаться.

**შემოხტომა** (შემოვჰხტები, შემოვახტები, -ტე), ზ. უ. ავხლტები, вскочить; ჟარამ. 57.

**შემოჯარვა** (შემოვჰსჯარავ, -რე), ზ. მ. შემოვჰყრი, მოვაგროვებ ხალხს; собрать людей; ვეფხ. 463; (შემოვიჯარები, -ჯარე), ზ. ვ. შემოვიყრები, შემოვჰგროვდები; столпиться.

**შემოჯდომა** (შემოვჰჯდები, -დი), ზ. უ. დავსჯდები, сѣсть, присѣсть; ქილ. 478; რუსუდ. 664, (შემოვუჯდები, -ჯედ), ზ. უ. მოვუჯდები უკან, подсѣсть.

**შემპყრობელი, შემპყრობი,** ს. დამჭერი, кто задерживаетъ или арестуетъ кого; 2 ქართლ. 510.

**შემჟავება** (შევჰმჟავდები, -დი), ზ. ვდ. закисать.

**შემრავლება** (ვა), ზ. მ. გავამრავლებ, умножить.

**შემრგე, შემრგო,** ზედ. მარგებელი, უწყინარი, შესარგი, здоровый невредный для здоровья (пища).

**შემრგვალება** (ვა), ზ. მ. მოვამრგვალებ, округлять.

**შემრეველი,** ს. ამრევი, мѣшающій, მარტ. 2—120.

**შემრეცი,** ს. აღმართი მთაში, восходъ на гору; საბ. ლ.

**შემრთელება** (ვა), ზ. მ. შევასრულებ; მოვარჩენ; пополнять; заживлять; (შევჰმრთელდები, -დი), ზ. ვდ. მოვრჩები (იარათათვის), заживать.

**შემრისხველი,** ს. ვინც შერისხავს, кто даетъ выговоръ, нагоняй; რუსუდ. 913.

**შემრჩობლება** (ვა), ზ. მ. შევაორკეცებ, удвоить.

**შემრუდება** (ვა), ზ. მ. искосить.

**შემრჩობლებული,** ზედ. მრჩობლი, ორკეცი, ერთი ორად, ერთობილი, двойственный, двойной, მარტ. 2—179.

**შემსახურება** (ვამსახურებ, -რე), ზ. მ. მსახურად დავნიშნავ; посвящать служенію; გამოსლ. 39—1.

**შემსგავსება,** სს. уподобленіе, ან მართებულობა, приличіе, შემსგავსებით, ზს. მართებულად, прилично; შესავ. ვახტ. მ. სამ. (შევამსგავსებ, -სე), ზ. მ. დავაგვანებ, მივამსგავსებ, დავასახებ, дѣлать похожимъ, уподоблять; (შევემსგავსები, -სე), ზ. თვ. დავედარები, уподобляться, **შემსგავსებული,** მიმ. похожій, ქილ. 109; -ქორწილი, приличная свадьба; 1 ქართლ. 413.

**შემსება,** ნახე შევსება.

**შემსტრობა** (შევიმსტრობ, -რე), ზ. მ. ვუდარილებ, ვჰჯაშუშობ, подстеречь, подкараулить.

**შემსუბუქება,** სზ. облегченіе; ვეფხ. 2 (შევამსუბუქებ, -ქე), ზ. მ. სიმძიმეს მოვაკლებ, ან გავაადვილებ; облегчить; (შევჰმსუბუქდები, -დი), ზ. ვდ. მსუბუქი შევიქმნები, გავაადვილდები, облегчаться.

**შემსწრე, შემსწრები,** ს. თვალით მნახველი, დამსწრე, очевидецъ, ვაი ამ დღის შემსწრესა, горе, дожившему до такихъ дней; გორგ. 314.

**შემსჭვალვა** (შევჰმსჭვალავ, -ლე), ზ. მ. ლურსმით დავაკრავ, დავლურსმავ; შევჰსჭედ, შევჰკრავ რკინითა; რუის. კან. 6, საქმე. მოც. 2—23, пригвоздить; сковать желѣзо; კოლ. 2—14; ერისთ. 32; შევჰმსჭვალავ ძელზედ, распять на крестѣ; ანდრ. 132; მარტ. 2—188; -თვალსა, не отрывать глазъ, მოურავ. 84; თუ სოფლის ნივთთა შემსჭვალვით ხელი ვერ აიღოს, если, скованный предметами сего міра, не можетъ отказаться; სამ. ვახტ. 2; (შევიმსჭვალვი, -ვე), ზ. ვ. დავილურსმი; შევიჭედები, შევიკვრი რკინითა; быть пригвожденну, скованну; 3 მაკაბ. 4—8; შემსჭვალული, მიმ. скованный, пригвожденный; привязанный; -ლულობა, прикованность, привязанность.

**შემსხვრევა** (შევამსხვრევ, -რიე), ზ. მ. შევამტვრევ, დავამსხვრევ, раздробить, разбить въ дребезги.

**შემსხმელი,** ს. მაქებელი, хвалитель; ვეფხ. 43.

**შემტანი,** ზედ. წამოსადეგი, статный; შავთ. 49, хорошо сложенный тѣломъ.

**შემტერება** (შევამტერებ, -რე), ზ. მ. მტრობას ჩამოვაგდებ, посѣять вражду; (შევიმტერებ, -რე), ზ. მიჩ. მტრად გავიხდი, дѣлать кого врагомъ своимъ; (შევიმტერები, -რე), ზ. ვ. გადავიმტერები, враждовать между собою; შევემტერები, ზ. თვ. გადავეკიდები მტრად, начать вражду съ кѣмъ.

**შემტვერება** (შევამტვერებ, -რე), ზ. მ. მტვერს დავაყენებ, поднять пыль; (შევჰმტვერდები, -დი), ზ. ვდ. მტვრით ავივსები, запылиться.

**შემტვრევა** (ვამტვრევ, -რიე), ზ. მ. შევამსხვრევ, разбить, сломата.

**შემტკვეფრება** (ვამტკვეფრებ, -რე), ზ. მ. მივახვევ; свернуть; საბ. ლ. 2 მეფეთა 10—13.

**შემტკივარი გულისა,** ზედ. თანამლმობი, გულის შემატკივარი, соболѣзнующій, ქილ. 697.

**შემტკიცება,** ს. скрѣпа; скрѣпленіе, კავშ. 92 (ვა), ზ. მ. შევამაგრებ; შევანივთებ, შევადგენ; скрѣплять, укрѣплять; составлять изъ частей одно что либо; ლევიტ. 8—8; გამოსლ. 37—27; კავშ. 62, 263; შეგიმტკიცებია სიყვარული, ты скрѣпилъ дружбу; (შევიმტკიცებ, -ცე), ზ. მიჩ. დავიმტკიცებ, შევიმაგრებ; закрѣплять за собою; 2 ქართლ. 226; (შევჰმტკიცდები, -დი), ზ. ვდ. შევჰმაგრდები, მტკიცე შევიქნები; შევნივთდები; утверждаться; составляться; კავშ. 118.

**შემტკიცებულება**, ს. скрѣпа, составъ.
**შემტუტება** (ვა), ზ. მ. осквернить.
**შემტყუები**, ს. შემტყობი, მცნობელი, истолкователь; დაბად. 40—8, 41—15.
**შემტყობი, შემტყობელი**, ს. მცნობელი, узнающій.
**შემუდარება** (შევემუდარები, -რე), ზ. თვ. შევეხვეწები, просить, умолять; ვეფხ. 1511; განმ. თ.
**შემურვა** (შევჰმურავ, -რე), ზ. მ. სუნნელებს დავასხამ მიცვალებულის გვამსა, бальзамировать; დაბად. 50—2; მარკ. 15—23.
**შემურტლება** (ვა), ზ. მ. опоганить.
**შემუსრვა** (შევჰმუსრავ, -სრე), ზ. მ. დავამტვრევ, დავლეწ, раздробить, сокрушить; ფსალმ. 28—5; ქილ. 300; (შევიმუსრები, -სრე), ზ. ვ. დავიქცევი, разрушаться, იოან. 14—36; რომ. 16—20; შემუსრვადი, ზედ. подлежащій разрушенію, **შემუსრვილი**, მიმ. разрушенный, ისაი. 14—12; მარტ. 1—88; 2—119; -ციხე, разрушенная крѣпость; -გული, сокрушенное сердце; ანდრ. 82; **შემუსრვილება**, ს. разрушеніе; 2 მეფე. 17—9; ფსალმ. 59—2; იერემ. 6—14; ანდრ. 29.
**შემულამება**, ს. ლმობა, сожалѣніе; გურამ.
**შემუშავება**, სს. обработка; (შევიმუშავებ, -ვე), ზ. მ. გავათავებ მუშაობას; მუშაობით წარვჰმართებ; обработывать; **შემუშავებული**, მიმ. обработанный.
**შემღებავი**, ს. მღებავი, красильщикъ.
**შემღვრევა** (ვამღვრევ, -რიე), ზ. მ. შევანჯღრევ, мутить воду; 1 ქართლ. 263; მარტ. 2—335; **შემღვრეული**, მიმ. мутный.
**შემყარება** (ვა), ზ. მ. შევამტკიცებ, გავამაგრებ, укрѣплять, (შევჰმყარდები, -დი), ზ. ვდ. განვჰმტკიცდები, стать твердымъ, твердѣть, ან დავჰფუძნდები, основываться.
**შემყნა** (ვჰმყნი), ზ. მ. привить.
**შემყისება** (შევემყისები, -სე), ზ. თვ. შევეთვისები, усвоить; привыкнуть; ქილ. 645.
**შემყოფი**, ს. თანამოსადგურე, თანამდგომი, сожитель; გამოსლ. 2—29; 3—22; 11—2, იეზეკ. 27—17; ოსე. 4—17; ლევიტ. 25—6, 45.
**შემყრელი**, ს. დამხვედრი, встрѣчающій; ვეფხ. 1483.
**შემშევა** (შევიმშევ, -შიე; შევემშევი, -შიე), ზ. უ. მოვიმშევ, проголодать; ისაი. 40—31; მატ. 12—1; 21—16; მარკ. 11—12; საქმ. 10—10.
**შემშვიდება** (შევამშვიდებ, -დე), ზ. მ. მოვამშვიდებ; успокоить, усмирить, (შევჰმშვიდდები, -დი), ზ. ვდ. მოვჰმშვიდდები, успокоиться, усмириться.
**შემშვრალი**, ზედ. მოღალული, усталый.
**შემშლელი**, ს. მომშლელი, нарушитель; 1 ქართ. 110, -ლხინთა, нарушитель веселія.
**შემშრალი**, ზედ. გამშრალი, высохшій.
**შემშურნეობა**, ს. зависть, (ვჰშემშურნეობ, სრ. არა აქვს), ზ. მ. ვჰმოშურნეობ, завидовать.
**შემჩივლელი**, ს. მოჩივარი, кто приноситъ жалобу.
**შემჩნევა**, ნ. შემცნევა.
**შემცდარი, შემცთარი**, ზედ. მცთარი, заблюдшій, грѣшный, -ჭკუაზედ, помѣшанный; გორგ. 2; რუსუდ. 871; **შემცდრობა**, ს. მცთარობა, заблужденіе; შემცდრობით, ზზ. по ошибкѣ, по незнанію.
**შემცვალებელი**, ს. გამომცვლელი, измѣняющій.
**შემცილებელი, შემცილე**, ს. მოცილე, მოდავე, претендентъ, ანტ. 43.
**შემცველი**, содержащій, вмѣщающій.
**შემცირება**, სს. умаленіе, уменьшеніе; (შევამცირებ, -რე), ზ. მ. დავაკლებ, დავაცოტავებ; მოვაკლებ (პატივსა), დავამცირებ; умалять, уменьшать; сокращать; унижать; შევიმცირებ, уменьшить себѣ, (შევჰმცირდები, -დი), ზ. ვდ დავცოტავდები, დავჰკნინდები; დავჰმცირდები; умаляться, унизиться; (შევუმცირდები, -დი), ზ. ვდ. დავუცოტავდები, მოვაკლდები; сбавляться, ქილ. 657; ჩონგ. 54.
**შემცნე**, ზედ. მცნობი, знакомый, მოურავ. 333.
**შემცნება**, სს. მცნობობა, знакомство; დაბად. 34—2; (შევემცნები, -ნე), ზ. თვ. გავეცნობები, познакомиться, იერემ. 4—22.
**შემცნევა, შემჩნევა** (შევამცნევ, შევამჩნევ, -ნიე, ზ. შევატყობ, განვიცდი, დავინახავ; замѣтить, узнать; (შევიმცნევ, შევიმჩნევ, -ნიე), ზ. მიჩ. ვჰგრძნობ, გულის ხმას მივაღევნებ, შევიგნებ, გავიგებ; понять, смекнуть; არ შევიმცნევ, не дав вида, что я замѣтилъ; ყარამ. 305; (შევუმჩნევ, -ნიე), ზ. მ. შევუტყობ; подмѣтить за кѣмъ что; **შემჩნეული**, замѣченный; შემიმეცნებია), ზ. შემიტყვია, მიცნობია, я замѣчаю, ვისრ. 51.
**შემცოდე**, ს. დამნაშავე, პირშავი, виновный; грѣшный; преступникъ; ვისრ. 182.
**შემცოდველობა**, ს. პირშაობა, виновность 2 ქართ. 535.
**შემძაღება** (შევჰმძაღდები, -დი), ზ. ვდ. დავჰმძაღდები, горкнуть.
**შემძიმება** (შევამძიმებ, -მე), ზ. მ. დავამძიმებ, дѣлать что тяжелымъ; отягощать; (შევჰმძიმდები, -დი), ზ. ვდ. დავჰმძიმდები, отягощаться; дѣлаться тяжелымъ, (შევუმძიმდები, -დი), ზ. ვდ. დავუმძიმდები, გავუძნელდები, затрудняться.
**შემძინებელი**, ს. მომმატებელი, მომგები, стяжатель, пріобрѣтатель; ქილ. 574.
**შემძლავრე**, ზედ. მიმძლავრებული, кто присвоиваетъ чужою силою, გუჯ. 29.
**შემძლე, შემძლებელი**, ზედ. ძლიერი, პოვნიერი, ქონებიანი, შეძლების მქონე; могучій, мощный, состоятельный; გუჯ. 12; ისაი. 22—3; საქმ. 20—32; **შემძლებელობა**, ს. შეძლება, პოვნიერება; мощность, состоятельность; (ვჰშემძლებელობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. შეძლება მაქვს, мочь, я въ состояніи, მარტ. 2—9.
**შემძრალი**, ზედ. სიცივისაგან წამხდარი, отъ мороза попорченный.
**შემწამებელი**, ს. დამწამებელი, ან პირის დამყოფი; обвинитель, клеветникъ, ქილ. 668.
**შემწარება**, (შევამწარებ, -რე), ზ. მ. გავამწარებ, дѣлать горкимъ, (შევჰმწარდები, -დი), ზ. ვდ. მწარე შევიქმნები, გავჰმწარდები, горкнуть.
**შემწე**, ს. მშველელი, მომხმარე, მეხვაიშნე; помощникъ, შემწე ყოფა (შემწე ვეყოფი), помо-

гать, **შემწეობა**, ს. შველა, მოხმარება, помощь, защита; შემწეობითი, ზედ. საშველი, მოხმარებითი, вспомогательный, защитительный.

**შემწევრება** (შევამწევრებ, -რე), ზ. მ. შევადგენ სხვათა და სხვათა ნაწილთაგან, შევანივთებ, შევსძერწავ, составлять.

**შემწოული**, ზედ. შეხული, შევარდნილი ციხეში, скрывшійся, запершійся въ крѣпости; 2 ქართლ. 267.

**შემწვანება** (ვამწვანებ, -ნე), ზ. მ. გავამოწვანებ, зеленить; ქილ. 3; შემწვანებული, მიმ. позеленѣлый, ქილ. 672.

**შემწევნელობა**, ს. შეწევნა, მოხმარება, помощь.

**შემწვარი**, ს. მწვადი, жаркое, 1 ციმ. 4—2; ან დამწვარი, сожженный, ვისრ. 43.

**შემწველი**, ზედ. დამწველი, жгучій; 1 ქართლ. 126.

**შემწველობა**, ს. დამწველობა ცეცხლისა, жгучесть; 1 ქართლ. 341.

**შემწიკვლება, -კლვა** (შევამწიკვლებ, -ლე), ზ. მ. შევჰსვრი, შევჰთხუნავ; შევაბილწებ, წავჰმურცლავ; выпачкать, замарать; осквернить; ისაი. 28—10; 48—11; ქილ. 461; (შევიმწიკვლები, -ლე), ზ. ვ. შევისვრები; შევჰბილწდები, замараться; оскверняться.

**შემწირება** (შევამწირებ, -რე), ზ. მ. გავაღარიბებ; обнищить.

**შემწირება** (მიმ.) ზ. მ. მწირად გამხდი, ქილ. 455; отчуждаешь, дѣлаешь чуждымъ.

**შემწიფება** (შევჰმწიფდები, -დი), ზ. ვდ. დავჰმწიფდები, созрѣть; და მისნი მკვახეთ მოუბარნი მათრახითა შეგვამწიფნა, ვეფხ. 206; ე. ი. ვინ აურზაურად ელაპარაკა ის მათრახით დააწყლულა; кто грубо говорилъ съ нимъ онъ ударомъ кнута нанесъ тому раны.

**შემწირველი**, ს. приносящій жертву.

**შემწირველობა**, приношеніе, посвященіе, შავთ. 107, **-მსხვერპლისა**, გუჯ. 1, жертвоприношеніе.

**შემწირველობა**, ს. მსხვერპლი, жертва; მარტ. 2—206.

**შემწკრივება** (ვა), ზ. მ. сгруппировать.

**შემწუხრება**, სზ. вечеръ, сумерки; (შევჰმწუხრდები, -დი), ზ. ვდ. შევჰლამდები, შევჰბინდდები, смеркаться, 1 მეფ. 11—11; მატ. 8—15; 14—15; მარკ. 6—47.

**შემწყდარი ვაჭრობა**, ს. прекращается торговля.

**შემწყვდევა** (შევამწყვდევ, -დიე), ზ. მ. შთავაგდებ, შევაგდებ (საპყრობილეში ან დაკეტილში), დავჰხშავ, დავახშობ, დავაწყვდევ, ვჰკრძალავ, ввергать, заключать; 2 ქართლ. 518; თავი შეგიმწყვდევია, ты заключилъ себя, ქილ. 387; შემწყვდევი ვარ, я заключенъ, რუსუდ. 19. [ливый.

**შემწყნარებელი**, ს. კეთილად მიმღები, привѣт-

**შემწყობი**, ს. მაგალ. ასოებისა, наборщикъ.

**შემჭევრება** (შევამჭევრებ, -რე), ზ. მ. მაგალ. სიტყვას, придать слогу красоту; ქილ. 5, 152, 585.

**შემსჭვალვა** (შევჰმსჭვალავ, -ლე), ზ. მ. საქმ. 2—23, пригвоздить.

**შემჭიდრება** (შევამჭიდრებ, -რე), ზ. მ. შევავიწროვებ, შევცკეც, стиснуть; стѣснять; (შევჰმჭიდრდები), ზ. ვდ. შევივიწროვდები, შევსწუხდები, стѣсняться, печалиться; 2 ქართლ. 24; **შემჭიდროება**, შემჭიდრებულება, ს. стѣснительность.

**შემჭირვება**, სს. притесненіе; (შევამჭირვებ, -ვე), ზ. მ. შევავიწროვებ, შევაწუხებ; стѣснять, затруднять; 2 ქართლ. 478, (შევჰმსჭირვდები, -დი), ზ. ვდ. შევჰსწუხდები, стѣсняться, печалиться; 2 ქართლ. 52, 232; **შემჭირვებული**, მიმ. стѣсненный; 1 ქართლ. 12.

**შემჭირნე**, ს. მომჭირნე, მოღვაწე, მეურნე, попечитель; რუსუდ. 883.

**შემჭირნე**, ზედ. მოწყენილი, შეწუხებული, печальный, грустный, ვისრ. 128, 130, 148.

**შემჭირშვა** (ვჰ), ზ. მ. შევჰკუმშავ, შევჰხრუსცავ; сжимать, (შევიმჭირშვი, -შვე), ზ. ვ. сжиматься, ფიზ. 9, 10, 57.

**შემჭკნარი**, ზედ. დამჭკნარი, завялый.

**შემხებელი**, ნ. შეხება, касающійся, **შემხებელობა**, ს. прикосновеніе, რუსუდ. 883.

**შემხედვარი, -დველი**; ზედ. შემყურებელი, смотрящій; ქილ. 29, -ხელთა, смотрящій изъ рукъ; **შემხედველობა**, ს. смотрѣніе.

**შემხვანჯელი**, ს. დამხვანჯელი, сплетатель.

**შემხმარი**, ზედ. გამხმარი, высохшій.

**შემხურვალება** (ვა), ზ. მ. разгорячить.

**შემხშვალი**, ს. დახშული, დაკეტილი, запертый, იერემ. 21—4.

**შენ**, ოსმ., ნაცვალ სახელი 2 პირისა, ты, შენმა მზემა, შენმა მორჩენამა, клянусь вами; შენთან მოვალ, приду къ тебѣ.

**შენაბამი**, ზედ. შებმული, привязанный.

**შენაბვა** (შევინაბვი, -ბე), ზ. ვ გავინაბვი, გავჰყუჩდები, გავრინდდები, გავიცქაფები, притаиться, притихнуть отъ страха; ошеломиться (შევჰ), ошеломить.

**შენ-აგეთი**, შენ მაგისთანა, ахъ ты такойто, ვეფხ. 522.

**შენაგვანები**, ზედ. похожій.

**შენადგამი**, ზედ. ქვეშ შედგმული; ან შენადგენი, შეთხზული; подставленный; составной, სახ. ლ. -სიტყვისა, составъ рѣчи, слова.

**შენადგომი**, ზედ. დადგმული; შედგინებული, შემდგარი; შედგმულობა, შენაწევრება; поставленный; составленный; представительность, стройность; მარტ. 1—21.

**შენადირება** (ვი), ზ. მიჩ. მოვინადირებ; მოვიბირებ; обойти мѣста охотясь; привлекать на свою сторону.

**შენადრეკი**, ს. შედრეკილი ადგილი, вгибъ,

**შენადრუსხი**, ზედ. უკმაყოფილო, недовольный, ჩახრ. 5.

**შენაკეცი**, ს. згибъ.

**შენათება** (ვი), посвѣтить себѣ.

**შენაკლულება** (ვა), ზ. მ. მოვანაკლულებ, убавить.

**შენაერთი**, ზედ. შეერთებული, соединенный, მარტ. 2—35.

**შენაზავი, შენაზავები**, ზედ. განზავებული, растворенный; растворъ; ქილ. 679; დან. 13—17.

**შენაზარი**, ზედ. განსაცვიფრებელი, ужасный, ვეფხ. 1383.
**შენათხზარი**, ზედ. მაგალ. ხმა, ე. ი. შეწყობილი ხმა; гармориированный голосъ; ვეფხ. 1454.
**შენათხზი**, ზედ. შერთული, შექსული; слитый, ვეფხ. 1264.
**შენამოსი**, ზედ. одѣтый.
**შენაკონი**, ზედ. კონებად შეკრული, связанный въ пукъ; ქილ. 615, 625.
**შენამსგავსი**, ზედ. შემსგავსებული, уподобленный.
**შენამტერი**, ზედ. მტრობის მომქმედი, враждебный; ვეფხ. 465.
**შენამჭვრეტი**, ს. მხედავი, პირში მაყურებელი, смотрящій въ лицо; ვეფხ. 268; ჩახრ. 42.
**შენამჭნარი კვამლითა**, ზედ. კვამლში გამოსელი, ქილ. 377; выкопченный.
**შენანება**, სს. раскаяніе; ქართლ. 340, (ვა), ზ. მ. სინანულში მოვიყვან, заставить раскаяться, ალბ. 59; დარეჯ. 2—24; შემანანებ. заставишь меня раскаяться, ვეფხ. 468; (შევინანებ, -ნე), ზ. მიჩ. შევიგნებ, მოვინანებ, сожалѣть, раскаяться; ვეფხ. 419; ქილ. 627; (შევენანები, -ნე, შევჰნანდები), ზ. თვ. онъ пожалѣетъ меня, სინანულში შევალ, сожалѣть, შემნანდა, я пожалѣлъ.
**შენაობით**, ზზ. отъ себя.
**შენაპირი**, ზედ. დაპირებული, обѣщанный.
**შენართავი**, ზედ. შერთული, слитый; ვეფხ. 1276.
**შენართაული**, ზედ. შერთული, смѣшанный, ვეფხ. 457.
**შენარონი**, ზედ. შეგზავნილი, посланный, ვეფხ. 142.
**შენარჩენი**, ზედ. შერჩომილი, დანარჩენი, оставшійся; остатокъ.
**შენარჩუნება** (ვა), ზ. მ. მოვანარჩუნებ, оставлять въ остаткѣ; (ვი), ზ მიჩ. შევითვისებ, თავისთვის დავიგდებ, დავიჩემებ; оставить за собою, присвоить.
**შენარცხება** (ვა), ზ. მ. ერთმანერთსა ვჰკრავ; დავანარცხებ, დავსცემ, წავაქცევ, ერთმანერთსა ვჰკრავ; ударить объ; повалить, побороть; ვეფხ. 1038.
**შენასვენ**, ზზ. შენკენ, къ тебѣ.
**შენასკვა** (შევჰნასკვავ, -ვე), ზ. მ. გამოვჰნასკვავ, завязать въ узелъ, რუსუდ. 470; შევინასკვავ წარბსა, нахмуриться, რუსუდ. 487.
**შენასწორი**, ზედ. გასწორებული, сравненный.
**შენატევები ცხენისა**, ზედ. ცხენით შემოტევებული, кидающійся на конѣ; ვეფხ 488.
**შენატრა** (შევჰნატრი, -რე), ზ. მ. დავჰნატრი, ნეტარებას მივუწერ; შური მაქვს, მეშურვება; ублажать; завидовать; ჩონგ. 134; კაცია. 11, 37.
**შენაფიცარი**, ზედ. დაფიცებული, შეფიცული, поклявшійся, ვეფხ. 1442.
**შენაფლობი**, ზედ. დაპყრობილი, დამონებული, покоренный, подчиненный; ვეფხ. 38, ჩახრ. 18.
**შენაღვარი**, ზედ. დაღვრილი, пролитый.
**შენაღვლება** (ვა), ზ. მ. შევანანებ, შევაფიქრებ, заставить раскаяться, сожалѣть, (ვი), ზ. მიჩ. შევინანებ, раскаяться, сожалѣть.
**შენაყვა** (ვჰ), ზ. მ. მცირედ დავჰნაყავ, столочь, **შენაყილი ხორცი**, битое, рубленное мясо.

**შენაყინარი**, ზედ. გაყინული, оледенѣвшій; ქილ. 529.
**შენაჩვენები**, ზედ. დაწყევლილი, проклятый.
**შენაცოდარი**, **შენაცოდი**, ს. ბრალი, დანაშაულობა, проступокъ, вина; ალბ. 55, 58; გორგ. 224; ქილ. 266, 549.
**შენაცრება** (ვა), ზ. მ. ნაცრად გარდავაქცევ, обратить въ пепелъ, (შევჰნაცრდები, -დი), ზ. ვნ. обратиться въ пепелъ.
**შენაძენი**, ზედ. შრომით მოგებული, მონაღები, მონაგარი, შეძინებული, пріобрѣтенный трудами; пожитки.
**შენაძლევება** (შევენაძლევები, -ვე). ზ. თვ. დავენაძლევები; ან შევაძლევ; биться объ закладъ; предлагать; отдавать; შენაძლევები; предлагаемый, отдаваемый.
**შენაძრწენი**, ზედ. შესაწუხებელი, печальный, ვეფხ. 844.
**შენაწამები**, -მი, ზედ. დაწამებული, клевета, оговоръ; ქილ. 219.
**შენაწამი**, ზედ. ერთის წამისა, ერთის წუთისა, минутный.
**შენაწებარი**, ზედ. შეწებებული, склеенный; ქილ. 509.
**შენაწევრება** (ვა), ზ. მ. შევადგენ, შევანივთებ, составить изъ частей; сливать; იობ. 10—11; ისაი. 44—13; ეფეს. 2—21; **შენაწევრებული**, მიმ. слитый въ одно.
**შენაწევრები**, **შენაწევრებულება**, ს. გარდაბმულობა სახსართა, составъ, суставъ, сочлененье.
**შენაწერი**, ზედ. დაწერილი, предписанный; დასტ.
**შენახევი**, ზედ. ჩახეული, разорванный; ვეფხ. 1276.
**შენახვა**, **შენახება**, სს. прятаніе, (ვი), ზ. მ. დავიცავ, დავიმარხავ, დავზოგავ მომავალისათვის; გამოვჰზდი, გამოვჰკვებ, დავიოკებ; прятать, хранить, беречь; содержать, кормить, продовольствовать; запасать; ვეფხ. 733; გორგ. 295; -გზებსა, содержать дороги, დასტ. 24; შევინახავ მარხვას, поститься, გორგ. 282; ვისრ. 23; ქილ. 229; -ფულსა, беречь деньги, ანტ. 5—56; თავი შეგენახა, поберегъ бы себя; რუსუდ. 942; შევუნახავ ხვაშიადსა, хранить чью тайну, კარზედ შევინახეთ, мы содержали его при дворѣ; 2 ქართ. 550; (შევინახვი, -ხე), ზ. ვ. დავიცვი; გამოვიკვებები; быть хранимому, содержиму; შეენახები, შეენახება ეკლესიას, сбережется для церкви.
**შენახევრება** (ვა), ზ. მ. ნახევრად გავხდი, переполовинить, раздѣлить по поламъ.
**შენახმევი**, ზედ. созвучный, ჩახრ. 50.
**შენგრევა** (შე), ზ. მ. შევაქცევ შენობას, ломать стѣнку.
**შენდობა**, სს. прощеніе, разрѣшеніе, позволеніе; შენდობასა გთხოვ, მამაო, отче, благослови меня, შენდობა მეუღლეობისა, разрѣшеніе на вступленіе въ бракъ; შენდობას გითხოვ, я прошу прощенія, კაცია. 221; (შევუნდობ, -დე), ზ. მ. მივუტევებ, ვაპატიებ, დავუთმობ; 2 კორ. 7—2; ვეფხ. 465, 466; მის ნებაზედ მივაგდებ, დასტურს დავჰკრავ, ნებას დავრთავ; прощать, извинять; поз-

78; შემიტკბობ, принимаешь меня ласково; იგავი 4—8; ვეფხ. 991; (შევუტკბები, -ბი), ზ. ვ. დავუტკბები, обласкать, ქილ. 135, (შევსტკბები, -ბი), ზ. ვდ. დავსტკბები, становиться сладкимъ.

**შეტკეპნა** (ვჰსტკეპნი), втоптать.

**შეტკეცა**, -სხივისა, преломленіе лучей, (შევჰსტკეც -კიცე), ზ. მ. დავჰსტკეპნი, დავჰსტკეც, нажать, плотно умять, надавить; ქილ. 86; საბ. ლ. შევიტკეც ხელსა, нажать себѣ руки; (შეეტკიცები, -ცე), ზ. თვ. დავეჩრები, втискаться, მას ჯართა ჯრილობათა შეეტკიცა, онъ въ эту толпу втиснулся, ქილ. 237.

**შეტკივა, შეტკივნა** (შემტკივა გული), ზ. მიჩ. სიბრალული მაქვს ვისთვისმე, соболѣзновать, жалѣть о комъ; შეტკივება გულისა, соболѣзнованіе.

**შეტკუცვა** (ვჰ), ზ. მ. შევაწებებ, слѣпить; ანკ. 4—51.

**შეტკოცნა** (ვჰ), ზ. უ. უშვერად ვაკოცებ, поцѣловать.

**შეტოკვა** (ვჰ), ზ. უ. вспрыгнуть.

**შეტოპვა** (ვჰ), წყალში, топать ногами въ водѣ.

**შეტურტლება** (ვა), ზ. მ. омерзить.

**შეტფილება** (ვა), ზ. მ. подогрѣть.

**შეტოლება** (ვა), ზ. მ. დავატოლებ, сравнивать.

**შეტრიალება** (ვა), ზ. მ. მოვატრიალებ, повернуть.

**შეტრფობა** (შევჰსტრფი, -ფოდი; შეეტრფობი, -ფე), ზ. უ. ვეტრფიალები, შევჰხარი, შევჰტრფიოდავ; любоваться; კაცშ. 23, 25, 228; მარტ. 2—185.

**შეტუსვა** (შევჰტუსავ, -სე), ზ. მ. მოვრუჯავ, ავლანძავ თმასა, опалить, ლევიტ. 2—13.

**შეტუქსვა** (შევჰტუქსავ, -სე), ზ. უ. დავჰტუქსავ, შევრისხავ, побранить, попенять.

**შეტყეპნა** (შევჰტყეპნი ხელი ხელსა, -ნე), ზ. უ. ხელს ხელს შემოვჰკრავ, ტაშსა ვჰცემ, захлопать въ ладоши; რუსუდ. 426.

**შეტყუება**, სხ. შეტყობა, ახსნა განმარტება, объясненіе, истолкованіе; დაბად. 40—8, 12; 41—13, 14; დან. 4—14, 15; ანდრ. 95; ან შედარება, შეთანხმება, сопоставленіе, сравненіе; 2 კორ. 6—15; 10—12; კაცთა შეტყუებითა, по сравненію людей, ალბ. 89; (შევატყუებ, -ვე), ზ. მ. წინა დავუდებ, შევადარებ, შევატოლებ, შევასწორებ, сопоставлять; сравнивать; 1 კორ. 2—13; -თავსა თვისა, сравнивать себя, 2 кор. 10—13; შევატყუებებ კაცსა სიკეთე-სიავესა, ვისრ. 90; навлечь на человѣка дурное и хорошее; ვისრ. 90, (შეეტყუებები, -ვე), ზ. თვ. ვეთანხმები, ვეთვისები, ვედრები; შეეხები, მიეჩემები; соотвѣтствовать, согласоваться; равняться; относиться; სიბრძ. სოლომ. 4—3; საქმ. 15—15; გალატ. 4—26; ბუჯ. 13; 1 ქართლ. 6, 7; კაცშ. 355; მარტ. 1—75; შევეტყუები მართალთა, я присоединяюсь къ праведнымъ; მარტ. 1—122; პირველნი ნიშანნი ეკლიპტიკისა შეეტყუებიან თთვეთა: მარტსა, აპრილსა და მაისსა; первые знаки эклиптики соотвѣтствуютъ мѣсяцамъ: марту, апрѣлю и маю; ღეოგრ. 9; შეგვეტყვების, ე. ი. შეგვეტყობა ან შეგვეფერება; ვეფხ. 740; замѣтно на насъ; пристойно, прилично намъ; **შეტყუებული**, მიმ. слитый, соединенный, согласованный, კოლას. 2—2; თან შეტყუებული სიყვარულითა, соединенный любовью; მარტ. 2—181.

**შეტყუევა** (შევიტყუევ, -ვე), ზ. მიჩ. ტყვედ მივიღებ ან შემოვიყვან; ბუჯ. 19, плѣнить, взять въ плѣнъ.

**შეტყუევლა** (შევიტყუევლავ, -ვლე ხელსა), ზ. მ. ტაშს დავუკრავ, бить въ ладоши; დარეჯ. 14, 144.

**შეტყობა**, სხ. узнаніе, дознаніе; (ვა), ან შევატყუევ, 3 პ. შეატყუევ, ვისრ. 22, 132), ზ. მ. შევამცნევ, შევამჩნევ; замѣчать, примѣчать; смекать; узнавать; დარეჯ. 87; ვისრ. 39; შემატყუე, ты замѣтилъ во мнѣ; (ვი), ზ. მიჩ. ვჰსცნობ, გავიგები, ვჰტყობულობ, узнавать; სიბრ. 116, 137; შემიტყვია, я узналъ, ვეფხ. 90; (ვუ), ზ. მიჩ. შევუმჩნევ, подмѣтить за кѣмъ что; ჩონგ. 93; (შევიტყობი, -ყე), ზ. ვ. გავიგები, узнаваться; (შეეტყობი, -ტყე, ან შეეტყუები, -ტყვე), ზ. თვ. შევენიშნები, გამოვჩნდები, замѣчаться, показываться, ვეფხ. 236; 740; კარგი და კეთილი წელიწადი მოვიდეს გაზაფხულს შეეტყობა, когда наступаетъ хорошій годъ, то это видно по веснѣ; ვისრ. 52; სიბერე შეეტყობოდა, замѣчалась старость; რუსუდ. 214; დარეჯ. 2—81.

**შეტყორცნა, -ცნა** (ვჰ, შევჰსტყორცნი, -ნე), ზ. მ. გავისვრი, გარდავაგდებ, შევისვრი, бросить, кинуть напр. стрѣлу; ვეფხ. 974, ვისრ. 199, 108, სიბრ. 63.

**შეტყუბება**, ნ. შეტყუპება, შეტყუპვა.

**შეტყუება, -ვებით**, ზზ. обманомъ; 6 ალბ. (ვა), ზ. მ. მოვაცთუნებ, მოვალორებ, მოვატყუებ, вводить, вовлекать въ обманъ; დარეჯ. 2—96; სიმ. ვახტ. 225; подмѣнить, (შევიტყუებ, -ვე), ზ. მიჩ. მოტყუებით შევიყვან; заманивать куда обманомъ; სიმ. ვახტ. 225; შემიტყუებია, я ввелъ его въ обманъ; (შეეტყუები, -ვე), ზ. თვ. ქურდულად შევუვალ ვისმე, входить къ кому украдкою, вкрадываться; ვეფხ. 1394; ქილ. 357, 722; 2 ქართლ. 204; გივი ამილახვარი შეეტყუა გორის ციხეს, Гиви Амихваръ обманомъ вошелъ въ горійскую крѣпость; 2 ქართლ. 91.

**შეტყუვილი**, ს. ტყუვილი ან ცილი, ложь, клевета; ფსალ. 40—10; მარტ. 1—157.

**შეტყუპება, -პვა** (ვა), ზ. მ. ტყუპად გავხდი, გავაერთებ; сливать, соединять въ одно; ვეფხ. 1041.

**შეუავებელი**, невредимый, არ შეავებული, неповрежденный.

**შეუბედავი**, ნ. გაუბედავ, несмѣлый.

**შეუბეზრებელი**, ზედ. ненаскучаемый.

**შეუბალი**, ნახე შეუვალი, ვეფხ. 1035.

**შეუბრალებელი**, ზედ. ბრალ დაუდებელი; პირ დაუყოფელი; неподлежащій обвиненію; **შეუბრალებლობა**, ს. ბრალ-დაუდებლობა; неповинность.

**შეუბმელად**, ზზ. უომრად, безъ боя, **შეუბმელი**, ზედ. უომარი, ომ-გარდუხდელი, не вступившій въ борьбу; ალბ. 40; ვისრ. 15; **შეუბმელობა**, ს. უომრობა, безъ боя; ყარამ. 393.

**შეუბნება** (ვა), ზ. მ. ვალაპარაკებ, заставить говорить; (შევეუბნები, -ბნე), ზ. თვ. გავულაპარაკები, вести переговоры; 1 ქართლ. 207.

**შეუბორკილებელი,** ზედ. ბორკილ დაუდებელი; незакованный въ желѣзо; **-კილებლად,** ზზ. უბორკილოდ, безъ оковъ, რუსუდ. 925.

**შეუბრალებელი,** ზედ. სიბრალულის არ მქონი, безжалостный; ვისრ. 159; ქილ. 55; **შეუბრალებლობა,** ს. სიბრალულის არ ქონება, безжалостность.

**შეუგებელი,** ზედ. გაუგებელი; უცნობი; непонятный; невѣдомый, неизвѣстный; რუსუდ. 658; ქილ. 65, 311, 457; 669; ან **შეუგნებელი,** ახირებული, несмѣтливый; несговорчивый; ქილ. 200, 300.

**შეუგვანებელი,** ზედ. შეუფერებელი, непристойный, неприличный; ლუკ. 17—1.

**შეუგვარი,** იგივე შეუგვანებელი, непристойный; რუსუდ. 243; -რად, ზზ. **შეუფერებლად,** непристойно, ვისრ. 191.

**შეუგზნებელი,** ზედ. რაც არ დაიწვის, несгораемый.

**შეუგინებელი,** ზედ. უბიწო, непорочный; იაკობ. 1—26; 1 ქართლ. 342; **-ბლობა,** ს. უბიწობა, непорочность; მარტ. 1—28; **-რჯულისა,** непорочность вѣры.

**შეუგნებელი,** ზედ. გაუგებელი; მიუმხვდარი; непризнательный, безсовѣстный; непонятный, непостижимый; несметливый;; დაუნახავი შეუგნებელი, უხვინიდისო; ქილ. 84, 170; **შეუგნებლად,** ზზ. გაუგებლად, უცნობოდ, безъ вѣдома; ვეფხ. 744.

**შეუგონებელი,** ზედ. გაუგებელი, невразумительный, ერისთ. 144.

**შეუგრძნოდ,** ზზ. უგრძნობლად, нечаянно, 2 ქართ. 262, 296.

**შეუდარებელი, შეუდარო,** ზედ. უმსგავსო, უებრო, безподобный; ვეფხ. 32; ქილ. 116.

**შეუდგამი,** ზედ. ნ. თვალ-შეუდგამი; შეუდგმელი, მაგალ. თვალ შეუდგმელი, неполный; შეუდგმელი სიღრმე, необозримая бездна, მარტ. 1—173.

**შეუდებლობა,** ს. იხმარება თავს შეუდებლობა, ე. ი. გარეწრობა, невниманіе, გორგ. 249.

**შეუდრეკელი,** ზედ. მოუდრეკელი; შემმართებელი; упругій; стойкій; непоколебимый.

**შეუვალი,** ზედ. უვალი; მიუვალი მაგალ. ციხე; непроходимый; неприступный; დარეჯ. 2—20; მროვ. 16; ყოვლისა ზეგარისაგან შეუვალი, свободный отъ всѣхъ податей и сборовъ; გუჯ. 9, ხელ-შეუვალ, неприкосновенный, неоспоримый; შეუვალი მთა, непроходимая гора; 1 ქართლ. 16; შეუვალი სიტყვა, неоспоримое слово; 1 ქართლ. 313; შიშ-შეუვალი, неустрашимый; ვეფხ. 1035; **შეუვალობა,** ს. მიუსვლელობა; შეუდევბლობა, ხელ უხლებლობა; непроходимость, непреступность; неприкосновенность, безспорность; **შეუვალობა წყლისა,** непроницаемость водою.

**შეუვიწყებელი,** ზედ. დაუვიწყებელი, незабываемый.

**შეუშრობელი,** ზედ. დაუშრეტელი; неугасимый; неполный.

**შეუზარებელი,** ზედ. დაუზარებელი, неутомимый.

**შეუზღვეველი,** ზედ. გარდაუხდელი, невознаградимый.

**შეუზღუდავი, -დი,** ზედ. უსაზღვრო, безграничный, неограженный, ჩახრ. 12.

**შეუთვისებელი,** ზედ. არ შეთვისებელი, დაუწეველი; неусвоенный.

**შეუკადრებელი,** ზედ. შეუფერებელი, непристойный, 1 ქართლ. 282.

**შეუკაზმავი,** ზედ. უიარაღო, невооруженный; ვისრ. 190,

**შეუკეცელი,** ზედ. დაუკეცელი, несложенный, მარკ. 2—10.

**შეუკითხავი,** ზედ. დაუკითხავი, неполучившій позволенія; **შეუკითხავად,** ზზ. დაუკითხავად, безъ спросу, სამ. ვახტ. 231; გორგ. 264; ქილ. 154.

**შეულევნელი,** ნ. მოულევნელი.

**შეულპობელი,** ზედ. დაულპობელი, негніючій.

**შეუმზადებელი,** ზედ. მოუმზადებელი, неприготовленный.

**შეუმთხვეველი,** ზედ. მოუმხვდარი; неслучайный; შეუმთხვევლად, ზზ. 1 ქართლ. 334.

**შეუმღვრეველი,** ზედ. აღუმღვრეველი, невозмутимый.

**შეუმსგავსებელი,** ზედ. უმსგავსო, неправдоподобный, неприличный.

**შეუმუსრავი, -სრველი,** ზედ. დაურღვეველი, несокрушимый.

**შეუმუშავებელი,** ზედ. უმუშავებელი მაგ. მიწ. необработанный.

**შეუმწიკვლებელი,** ზედ. შეუბილწებელი, непорочный, ალექს. 58; **შეუმწიკვლებლობა,** ს. შეუბილწებლობა, непорочность; ქილ. 634.

**შეუმჭკნარი,** ზედ. დაუმჭკნარი, неувядшій.

**შეუნანელი; -ნებელი,** ზედ. მოუნანებელი, нераскаянный, 2 კორ. 7—11.

**შეუნანებლობა,** ს. არ შენანება, нераскаяніе.

**შეუნახავი,** ზედ. მაგალ. თავ-შეუნახავი, თავის გაუფრთხილებელი, неосторожный, **შეუნახაობა,** ს. არ შენახვა, несбереженіе, непрятанье; ქილ. 681; **შეუნახველობა,** ს. არ დაკრძალვა, небережливость; ხომხ. სამ. 236.

**შეუნდობარი, -ბელი, -ბი,** ზედ. ნება დაურთველი, непозволенный; სამ. ვახტ. 218; ცომ. 68. არ მისატევებელი, непростительный; გუჯ. 19. 26; 1 ქართლ. 172.

**შეუნიშნავი,** ზედ. დაუნიშნელი, незамѣченный.

**შეუნჯება** (შევიუნჯებ, -ჯე), ზ. მ. დავუნჯებ, собрать, накопить богатство.

**შეუორთქლებელი,** მაგალ. სარკე, нетусклое зеркало; ქილ. 240.

**შეუორგულებელი,** ზედ. გულ გამოუცვლელი, სარწმუნო, неизмѣнный, вѣрный; მოსეს. სამ. უსავალი; სამ. ვახტ. 204; 1 ქართლ. 336; იაკობ. 3—17.

**შეუპოვარი, შეუპოველი,** ზედ. უგლიმი, არა მქონი შიშისა ან რიდისა, дерзскій, упрямый, непослушный; გორგ. 249, 288, ვეფხ. 675; **შეუპოვრობა,** ს. უგლიმობა, არ ქონა შიშისა ან რიდისა; дерзость, упрямство, გორგ. 288; ვახტ.

69, 41, (ვჰშეუპოვრობ, -რე), ზ. უ. ვუხიავობ, ვურჩობ, упрямиться, **შეუპოვრობით, შეუპოვრად,** ზზ. ურჩად, упрямствомъ.

**შეურაცხება,** ს. დაწუნება, უკადრისად მიღება, униженіе, презрѣніе; пренебреженіе; обида; безчестіе; ფსალ. 30—19; 34—16; 1 ქართლ. 532; ერისთ. 2—93; (შევურაცხებ, -ხე), ზ. მ. დავიწუნებ, არა ფრად ჩავაგდებ, презирать, ни вочто не ставить; пренебрегать; **შეურაცხი,** ზედ. ცუდი, დაწუნებული, презрѣнный; пренебреженный; ფსალ. 14—7; **შეურაცხ ქმნა** (-ვიქმ, ვჰქმენ), ზ. უ. უგულებელს ვჰყოფ, презирать, пренебрегать кѣмъ; რომ. 14—10; საქმ. 4—11, გალატ. 6—7; **შეურაცხ ყოფა** (ვჰყოფ), ზ. მ. ბიაბრუდ გავხდი, არა ფრად ჩავაგდებ, უპატიოდ გავხდი; обезчестить, пренебречь; მარკ. 7—9; ლუკ. 7—30; გალატ. 4—11; 2 ქართლ. 176; შეურაცხ მყო, онъ пренебрегъ меня, შეურაცხ ყოფა რჯულისა, нарушить законъ; შეურაცხ-მყოფელი, მიმ. ни во что не ставящій, презирающій.

**შეურევნელი,** ზედ. აღურეველი, несмѣшанный, მარტ. 2—56; გუჯ. 20; ანდრ. 110, -ბუნება, природа естественная, безъ примѣси; მარტ. 1—339; **შეურევნელობა,** ს. აღურევლობა, неимѣніе смѣси; კავშ. 270.

**შეურვება,** სხ. печаль, забота; (ვა), ზ. მ. დავაღონებ, დავაფიქრებ, შევაწუხებ, опечалить, озаботить, безпокоить; ვეფხ. 850; 1480; შემაურვებ, опечаливаешь меня; 2 მეფეთ. 13—25; ანდრ. 21, შევიურვებ, -ვე), ზ. მიჩ. დავჰღონდები, შევჰსწუხდები, опечалиться, საქმ. 21—10; -გულსა, опечалить себя, ვეფხ. 157; **შეურვებული გული,** стѣсненное сердце.

**შეურიგებელი,** ზედ. непримиримый.

**შეურიგებლობა,** ს. непримиримость.

**შეურიდებელი,** ზედ. დაურიდებელი, незастенчивый, смѣлый.

**შეურღვეველი,** ზედ. დაუქცეველი, неразрушимый.

**შეურყეველი,** ზედ. შეუძრველი, მტკიცე, непоколебимый, твердый; გუჯ. 1; -ფიცი, ненарушимая клятва.

**შეურყვნელი,** ზედ. წაუმხდარი, непорченный.

**შეურჩომელი,** ზედ. დაურჩენელი, неостающійся; ყარამ. 392.

**შეურცხვენელი,** ზედ. ურცხვი, безстыдный.

**შეურწყამი, შეურწყმელი,** ზედ. არ შემდგარი ნაწილთაგან, несоставной; კავშ. 302; ქმნილ. წ. 7.

**შეუსადარობა,** ს. უგრძნებლობა, безчувствіе.

**შეუსახავი,** ზედ. დაუსახავი, невообразимый, ჩახრ. 45.

**შეუსვარელი,** ზედ. შეუსვრელი, незапачканный.

**შეუსაზღვრებელი,** ზედ. საზღვარ დაუდებელი, безграничный; გუჯ. 20.

**შეუსახელებული,** ზედ. непоименованный.

**შეუსვენებელი,** ზედ. მოუსვენებელი, неимѣющій отдыха; დავრ. 43; -ბლად, ზზ. безъ отдыха; 2 ქართლ. 532.

**შეუსვლელობა,** ს. არ შესვლა, невхожденіе; ყარამ. 228.

**შეუსვრელი,** ზედ. არ გასვრილი, незапачканный, ქილ. 204.

**შეუსმენელი,** ზედ. ურჩი, არ გამგონი, непослушный.

**შეუსრულებელი,** ზედ. არა სრული, неоконченный; **შეუსრულებლობა,** ს. არ სრულობა, неоконченность; неполнота; ქილ. 696.

**შეუსწავლელი,** ზედ. უცნობი, незнакомый, неизвѣстный; необученный.

**შეუსწორებელი,** ზედ. გაუსწორებელი, გაუმართავი; უებრო, უმაგალითო; несвѣренный; безпримѣрный, неподражаемый; 1 ქართლ. 243; 2 ქართლ. 6.

**შეუსხლავი,** ზედ. არ შესხლული, неподрѣзанный (лоза); ქილ. 434.

**შეუსჯელად,** ზზ. დაუსჯელად; неосужденно.

**შეუტყვებელი,** ზედ. შეუდარებელი, несравненный, მარტ. 1—31.

**შეუტყობარი, შეუტყობელი,** ზედ. უცნობელი, უცოდნელი, неизвѣстный, невѣдомый, непроницаемый; სამ. სომხ. 332, 374; ქილ. 353, 559; **შეუტყობრად, -ბლად,** ზზ. უცნობლად, безвѣдома; 2 ქართლ. 543; **შეუტყობრობა, -ბლობა,** ს. არ ცნობება, непредувѣдомленіе; რუსუდ. 936, 945; ქილ. 136.

**შეუფერებელი,** ზედ. არ შესაფერი, არ საკადრისი, неприличный, непристойный; რუსუდ. 893; ზოგჯ. უტოლო, უებრო, მაგალ. სვიანი და შეუფერებელი ხელმწიფე; ვისრ. 2; безподобный, несравненный; შეუფერებლობა, ს. неприличіе.

**შეუფლობელი,** ზედ. დაუმონებელი, непокоримый; ჩახრ. 43, **შეუფლობელობა,** ს. დაუმონებლობა, непокорность; ვისრ. 164.

**შეუქმარი,** ზედ. უქნელი, несдѣланный, ვისრ. 154; ბოლო შეუქმარი, ე. ი. ბოლო მოუღებელი, დაუსრულებელი, нескончаемый.

**შეუქნელი,** ზედ. არ დაბადებული, несозданный, ან მოუხარშავი, неваренный, ვეფხ. 267.

**შეუღლება,** სზ. бракосочетаніе, (შევაუღლებ, -ლე. 3 პირი შეაუღლა ან შეაუღლონ; ან შევუღლამ); ზ. მ. შევრთავ ქორწინებითა; მროვ. 40; ალექს. 31, 94; მატ. 19—5; ან შევაბამ ხართა, დაბად. 46—29; сочетать, соединять брачными узами; запрягать воловъ и т. п.; (შევეუღლები, -ღლე, შევეუღლდები), ზ. თვ. сочетаться бракомъ, ან სხვას დედაკაცთან მეუღლეობის უღელს გავსწევ, сожительствовать; ღრამ. 11, **შეუღლვილი,** მიმ. соединенный, ანდრ. 69.

**შეუღონოება** (ვჰღონოვდები), ზ. ვღ. опечалиться.

**შეუყოვნებელი,** ზედ. დაუგვიანებელი, немѣдленный.

**შეუყოფლად,** ზედ. შეუხებლად, ხელ-უხლებლად, неприкосновенно, 1 ქართლ. 337.

**შეუყრელი,** ზედ. დაუხვედრი; ვეფხ. 112; ქილ. 423, **შეუყრელობა,** ს. ერთმანერთის არ ნახვა, ან შეყრა, რუსუდ. 388.

**შეუშინებელი,** ზედ. უშიშარი, неустрашимый; **შეუშინებლობა,** ს. უშიშრობა, неустрашимость; მირ. 35.

**შეუშნოვება** (ვა), ზ. მ. дѣлать не пригожимъ.

**შეუშლელი**, ზედ. გამოუცვლელი, неизмѣняемый; -ლელად, ზზ. неизмѣняемо; სოფს. სამ. 5.
**შეუშრეტელი**, ზედ. დაუვსებელი, გაუქრობელი, неугасимый.
**შეუშრობელი**, ზედ. მარადის სველი неосушимый, ვეფხ. 1593; ვისრ. 62.
**შეუჩვევარი, -ჩვეველი**, ზედ. დაუჩვეველი, непривычный.
**შეუცდენი**, ზედ. непогрѣшимый.
**შეუცვალებელი, შეუცვლელი**, ზედ. გამოუცვლელი, неизмѣняемый; მარკ. 2—96; მეტაფ. 23; -ბლად, ზზ. безъ измѣненія; **შეუცვლელობა**, ს. გამოუცვლელობა, неизмѣняемость; ვეფხ. 1539.
**შეუმცდარი**, მიუმცდარი, безошибочный.
**შეუცოდავი, შეუცოდარი, -დველი, -დელი**, ზედ. უცოდავი, непогрѣшимый; безгрѣшный; невинный, რუსუდ. 855; ვისრ. 47; შეუცოდველობა, ს. **უცოდავობა**, непогрѣшимость, невинность; ვისრ. 24.
**შეუცილებელი**, ზედ. неоспоримый.
**შეუცილებლობა**, ს. неоспоримость.
**შეუძლებელი**, ზედ. არ შესაძლებელი, невозможный; **შეუძლებელია**, это не возможно, შავთ. 62, ქილ. 162, 487; **შეუძლებლობა, -ბლობა**, ს. არ შეძლება, невозможность, რუსუდ. 929; 2 ქართლ. 351; ფილოს. ზაუმ. § 18; მაკ. 19—26.
**შეუძლეველი**, ზედ. უძლეველი, непобѣдимый, ჩახრ. 44.
**შეუძრავი, შეუძრველი**, ზედ. უძრავი, დაუძრველი; неподвижный; непоколебимый; ებრ. 6—18; 1 ქართლ. 437; ვისრ. 139; შეუძრავად, ზზ. დაუძრველად, неподвижно; **შეუძრველობა**, ს. დაუძრველობა, неподвижность, მარკ. 1—121.
**შეუწევნელი**, ზედ. უშემწეო, безпомощный.
**შეუწერავი, შეუწერადი**, ზედ. აღუწერელი, неописанный, კავშ. 178.
**შეუწველი**, ზედ. დაუწველი, неопалимый, несгораемый.
**შეუწონელი**, ზედ. განუზომელი, უფიქრებელი, несоразмѣрный; необдуманный; ვისრ. 167; -საქმე, необдуманное дѣло; ვისრ. 11; -სიტყვა, необдуманное слово; ვისრ. 58.
**შეუწყალებელი**, ზედ. უწყალო, безмилосердный; **შეუწყალებლად**, ზზ. უწყალოდ, немилосердно.
**შეუწუხებელი**, ზედ. არ შეწუხებული, необезпокойваемый; მროვ. 63, **შეუწუხებლობა**, ს. არ შეწუხებულება, необезпокоиваемость, ქილ. 669.
**შეუწყალებელი**, ზედ. безжалостный, **-ბლობა**, ს. безжалостность.
**შეუწყვეტი**, ზედ. გაუწყვეტელი, непрерывный.
**შეუწყნარებელი**, ზედ. მოუსვენარი, неугомонный; ან არ მიღებული რიგიანად, неуважаемый, **შეუწყნარებლობა**, ს. არაფრად მიუჩნევლობა, неуважаемость; ალექს. 54.
**შეუწყინარი**, ზედ. უწყინარი; спокойный, გორგ. 42.
**შეუწყობელი**, ზედ. მოუმართავი, нестройный; შეუწყობლობა, ს. მოუმართავობა, нестройность; მარკ. 1—115.
**შეუჭირვებელი, -ველი**, ზედ. უზრუნველი, უნაღვლო, беззаботный, безпечный; შეუჭირველად, ზზ. безъ труда, ვისრ. 89.
**შეუჭმელი**, ზედ. არ შეჭმული, несъѣденный.
**შეუჭრეთელი**, ზედ. შეურყეული, непоколебимый, ბუჯ. 8.
**შეუჭრელი**, ზედ. несрѣзанный, ბუჯ. 26.
**შეუხებელი**, ზედ. ხელ უხლებელი, нетронутый, непочатый; 1 ქართლ. 90; მარკ. 2—184.
**შეუჯდომელი**, ზედ. უმჯდარი, непосидѣвшій.
**შეუჯერებელი**, ზედ. დაუჯერებელი, неимовѣрный; невѣроятный.
**შეფარალათება** (ვჰფარალათდები), одѣть легкое платье.
**შეფანცვა** (შევჰფანცავ, -ცე), შევჰყრი, бросать вверхъ.
**შეფარდება, -და** (შევაფარდებ, ვჰ), ზ. მ. შევადარებ, შევატოლებ, თან-შევჰზომ; смѣрять, сверстывать, сравнивать; სზ. разверстка, შეფარდვით, по разверсткѣ, ან შეფარგლვა, очертить, სამ. ვახტ. 90; სამ. სოფს. 213; ან **სწორ** ნაწილებად დავჰყოფ, разверстать, раздѣлить на равныя части; სამარ. ვახტ. 104; შემიფარდებ, -დე, ე. ი. შემიზღავ, платишь мнѣ ровною частью, ვეფხ. 766, დაბექდ. განმ. (შევუფარდები, -დი), ზ. ვდ. შევუტოლდები, разверстываться; ვახტ. სამ. 36, (შევიფარდებ, -დე), ზ. მიჩ. შევიტოლებ; сравнить съ собою, სამ. ვახტ. 36; (შევუფარდებ, -დი), ზ. მიჩ. შევუტოლებ, დავუდარებ, сверстывать съ чѣмъ, ყარამ. 7, **შეფარდებული**, მიმ. разверстанный; სამ. ვახტ. 104.
**შეფარება, -რვა** (ვა), ზ. მ. მივაფანიერებ, მივმალავ; დავჰხურავ; скрывать, прятать; покрыть; შევაფარებ ან შევიფარებ თავსა, укрыться, спрятаться, დავრ. 13; (შევიფარები ან შევეფარები; -რე), ზ. უ. დახურვილს ადგილში შევალ, укрыться, ვისრ. 11; მროვ. 89; რუსუდ. 789.
**შეფარილება**, (ვა), ზ. მ. შევაფარებ, დავჰმალავ, скрыть, спрятать; ქილ. 522; 36, 377.
**შეფარილვა** (შევჰფარილავ, -ლე), ზ. მ. გავჰმურავ, замарать въ сажѣ.
**შეფარცხვა** (შევჰფარცხავ, -ხე), ზ. მ. დავჰფარცხავ, боронить.
**შეფეთება, შეფეთიანება** (ვა), ზ. მ. დავაფეთებ, испугать спящаго; (შევჰფეთიანდები, -დი), ზ. თუ დავჰფეთდები, испугаться, встревожиться.
**შეფეთქა** (ვი), ზ. უ. ვიფეთქ, ავიგზნები, вспыхнуть; ქილ. 462.
**შეფენა** (ვჰ), ზ. მ. დავჰფენ, разостлать; **შეფენილი ნათელი**, освѣщенный свѣтомъ, ფიზიკ. 127; შეფენილი ქალაქი, растилавшійся городъ, მროვ. 43.
**შეფერადება** (ვა), ზ. მ. ფერად ფერადად შევჰღებავ, раскрашивать.
**შეფერება, შეფერვა, შეფერა**, სზ. украшеніе; согласіе; ტიმ. 24; კაცია 87; შეფერება საყდრისა, убираніе церкви; შეფერებით, ზზ. прилично; подобострастно; გორგ. 299; შეფერება ღვინისა, подкрасить вино; დასტ. 119: (შევჰფერავ, -რე; ზ. მ. მოვჰრთავ; ფერებს შევაწყობ, ამოვურჩევ; убирать, украшать; подбирать краски; ხაზ. ლ;

**შეფერა, შეფერება,** (შევჰფერი, -რე; შევაფერებ, -რე), ზ. უ. შევჰშვენი, შევეტყვევი, შევესაბამები, приличествовать, соотвѣтствовать; ვეფხ. 721, (შევიფერებ, -რე), ზ. მიჩ. კეთილად მივითვლი, შევიწყნარებ, შევითვისებ, შევისაკუთრებ; მოვსთავსდები, გავსძლებ ვისთანმე; принять кого благосклонно, поладить съ кѣмъ; ужиться, сойтись; ქილ. 69; შევიფერებ მძინარობას, притвориться спящимъ; სიბრ. 113; ყოველი კაცი პატივს ვერ შეიფერებს, სიბრ. 39, не всякій любитъ почести, ვეფხ. განმ. 31; (შევეფერები, -რე), ზ. თვ. ვჰშვენი, შევჰშვენი, შევეტყვევი, приличествовать, соотвѣтствовать, ლასტ. 105; გუჯ. 29; შემფერის ან შემეფერება, ე. ი. შემშვენის, прилично мнѣ; ვეფხ. 1292; რუსუდ. 788; შეფერებული, მიმ. украшенный, 1 ქართლ. 4; ყოვლითა სიკეთითა შეფერებული, одаренный всѣми хорошими качествами.

**შეფერხება,** ს. საფეხური კიბისა; გაჩერება, проступъ у лѣстницы; остановка, ივერ. № 1—164, საბ. ლ. ნ. დონდგალი; (ვა), ზ. მ. ставить кого на крѣпкую ногу, торопить, თამარ. 38, შევჰფერხდები, идти нога за ногу, შევიფერხვი, быть связану ногами.

**შეფერხებული,** ზედ. спѣшный.

**შეფრთხობა** (ვა), ზ. მ. დავაფრთხობ, შევაშინებ, испугать, სამ. სომხ. 381; (შევჰფთხვები), испугаться.

**შეფინება** (შევიფინები, -ნე), ზ. ვ. შევიკუმშები, შევიხრუსკები; сжаться, свернуться; ბუნ. კ. 14, 147.

**შეფისვა** (შევჰფისავ, -სე), ზ მ. ფისით გავჰგლეს, обмазать дегтемъ, საბ. ლ.

**შეფიქრება** (შევჰფიქრდები, -დი), ზ. ვდ. დავჰფიქრდები, დავღონდები, задуматься, 2 ქართლ. 105; 207

**შეფიცება** (ვა), ზ. მ. დავაფიცებ, заставить присягнуть, дать клятву, სამ. ვახტ. 143; 2 ქართლ. 541, 563; გუჯ. 33.

**შეფიცვა,** სხ. клятва, (შევჰფიცავ, -ცე), ზ მ ფიცს მივჰსცემ, ფიცით დავაჯერებინებ, ვეფხ. 135; 413, 2 ქართლ. 354; клясться, (შევიფიცები, -ცე ან შევიფიცენით, შევიფიცნეთ). ზ ვ. დავიფიცებ, ფიცს ვაძლევთ, поклясться, ვეფხ. 662; რუსუდ. 680; 2 ქართლ. 533; გორგ. 5, (შევიფიცებ, -ცე), ზ. მ. ფიცს გამოვართმევ, взять съ кого клятву.

**შეფლეთა** (ვჰ), ზ. მ. შევჰხევ, порвать.

**შეფლვა** (ვჰ), ზ. მ. დავფლავ, зарыть.

**შეფოთლება** (შევჰფოთლდები, -დი), ზ. ვდ. ფოთლით შევიმოსები, покрываться листьями.

**შეფრენა, შეფრინება, შეფრინვა** (ვა), ზ. მ. მაღლა ავაფრენ, заставить летать, ან ფრენით შევიტან, вносить что влѣтая, (შევჰფრინავ, -ნე, შევჰფრინდები, -დი), ზ. უ. შეღმა ვჰფრინავ, полетѣть; влетѣть; ვეფხ. 1335: (შევჰფრინდები, -დი), ზ. ვდ. მივაფრინდები, მივვარდები, налетѣть, наброситься; -ცხენსა, вскочить на лошадь.

**შეფრეწა** (ვჰ), ზ. მ. დავჰხევ, разорвать.

**შეფრთხობა,** ნ. შეფთხობა; შეფრინება, ნ. შეფრენა.

**შეფრიალება** (შევაფრიალებ, -ლე), ზ. მ. ფრიალით აუშვებ, пустить на воздухъ змѣй или воздушный шаръ.

**შეფრობა,** სხ. შეხამება, раскраска, оттѣнка цвѣтовъ.

**შეფრობილი,** ზედ. ფერად ფერადად შემკობილი, შეხამებული, раскрашенный, ვეფხ. 324, შეჭირვებული, угнетенный, საბ. ლ; თეიმ. განმ. ვეფხ. 322.

**შეფრტყვინვა,** (ვჰ), ზ. უ. фиркать.

**შეფრუშვა** (შევიფრუშავ, -შე წარბს), ზ. მ. წარბებს შევიკრავ, нахмуриться.

**შეფრფინვა,** სხ. восторгъ, восхищеніе; სიბრ. 83; შეფრფინვით ელიან, ждутъ съ восторгомъ, რუსუდ. 494, 682, 961; (ვჰ), ზ. უ. შევჰსტრფი, შევჰხარი, востороаться, восхищаться; ვეფხ. 1004, 1054.

**შეფრქვევა** (ვა), ზ. მ. ზედ შევაყრი, შევაბნევ; ვეფხ. 26; (მისი სახელი შეფრქვევით მითქვამს, ე. ი. იმისი სახელი მარგალიტის ან ფულის თავზედ შეყრით მითქვამსა და მიქიათ, съ восторгомъ и похвалою произношу его имя; -წყალსა, окропить водою.

**შეფრცქვნა** (შევჰფრცქვნი, -ქვენ), ზ. მ. კანს შემოვაძრობ, облупить, очистить напр. яблоко.

**შეფრჭკვნა** (შევიფრჭკვნები, -კვენ), ზ. ვ. დავსჭკნები, увядать.

**შეფუვება** (შევჰფუვდები, -დი), ზ. ვ. ცომისათვის: გავღვივდები, გავჰფუვდები, о тѣстѣ: подняться; ოსე. 7—5.

**შეფურთხება** (ვა), ზ. მ. შევჰნერწყვავ, плюнуть на кого.

**შეფურცლვა** (შევიფურცლები, -ცლე), ზ. მ. ფურცლით შევიმოსები, одѣться листьями.

**შეფუტუროება** (შევჰფუტუროვდები, -დი), ზ. ვდ. ფუტურო შევიქმნები, гнить о деревѣ.

**შეფუცება,** სზ. заклинаніе, (შევჰფუცებ, -ცე), ზ. მ. შევჰფიცებ, поклясться.

**შეფუშვა** (ვჰ), ზ. მ. მოვშლი, დავჰფუშავ, уничтожать, разрушать.

**შეფუცხვილობა,** ს. შეხრუსკვა, сжатость.

**შეფუცხუნება** (ვა), ზ. მ. встревожить.

**შეფუძნება** (ვა), ზ. მ. საფუძველს ჩავჰყრი, положить фундаментъ, основать.

**შეფქვა** (შევჰფქვავ, -ვი ან შევჰფქვნი, -ვენ), ზ. მ. დავჰფქვავ, წვრილად დავლეწ, შევჰმუსრავ, измолоть; искротить; сокрушить; ისაი. 36—6, 45—2; იერემ. 50—23; ფსალ. 45—9; 57—6; 106—16; შავთ. 10.

**შეფქვევა** (ვა), ზ. მ. მოვოჭავ, მოვჰთვალავ; осыпать дорогими каменьями; **შეფქვეული,** მიმ. осыпанный, რუსუდ. 153.

**შეფშვნელება** და

**შეფშხვნა** (შევჰფშხვნი, -ვენ), ზ. მ. შევფჰქვავ, დავჰფშხვნი, წვრილად დავლეწ, искрошить.

**შეფხაჭნა** (შევჰფხაჭნი, -ნე), ზ. მ. შევჰკაწრავ, оцарапать.

**შეფხვნა** (შევჰფხვნი, -ხვენ), ზ. მ. წვრილად დავლეწ, დავჰფხვნი, крошить.

**შეფხვრა** (შევჰფხვრი, -ფხვერ), ზ. მ. ამოვაგდებ, искоренить. [грозить.

**შექადება** (შევექადები, -დე), ზ. თვ. დავემუქრები,

**შექანება** (ვა), ზ. მ. შევარწევ, покачать кого.
**შექანცვა** (შევიქანცები, -ცა), ზ. ვ. დავიღალები, устать, (შევჰქანცავ, -ცა), ზ. მ. მოვჰღალავ, მოვჰსწყვეტ, изнурить, утомить.
**შექეზება** (ვა), ზ. მ. поблажать, потакать.
**შექეიფება** (ვა), ზ. მ. გავამხიარულებ ღვინოს სმით; напоивъ кого развеселить; (შევჰქეიფდები, -დი), ზ. ვდ. გავმხიარულდები, быть на веселѣ; развеселиться, **შექეიფებული**, მიმ. на веселѣ, хмѣльной; კაცია 57, **შექეიფიანება** (შევჰქეიფიანდები, -დი), ზ. ვდ. გავჰმხიარულდები, быть на веселѣ.
**შექვავება** (ვა), ზ. მ. окаменять.
**შექვეითება**, ნ. დაქვეითება.
**შექირავება** (შევიქირავებ, -ვე), ზ. მ. ქირით შევიპირებ, нанять.
**შექიქინება** (შევიქიქინებ, -ნე), ზ. მიჩ. შევიზუზუნებ, ვჰბზუვი, жужжать, ქარი შეიქიქნებს, вѣтеръ воетъ.
**შექიშვება** (ვა), злить; (ვჰ), злиться.
**შექლეშა** (ვჰ), ზ. მ. отломать.
**შექლიბვა** (ვჰ), ზ. მ. подпилить напилкомъ.
**შექმნა, შექნა**, სს. твореніе, созиданіе; содѣланіе; (შევჰქნი, შევჰქენ; შევჰქმი, -ქმენ; შევიქმ, 3 პირი მრ. შეიქმიან ან შეიქმონენ; უსრ. შევიქმიდი ან შევიქმოდი; სრ. შევჰქმენ. და სხ.; შევეიქმ, შევეიქმენ, ვეფხ. 1370); ზ. მ. დავჰბადებ, გავაჩენ; გავაკეთებ; творить, созидать, дѣлать; დაბად. 1—21, 22; ფსალ. 73—17; ვეფხ. 1; 537; 1 ქართ. 29; სიბრ. 84; შეჰქნა ყვირილი, сталъ кричать; შეგვექმნა ლაპარაკი, мы стали спорить; მოურავ. 56; ზღვასა შეიქმს, образуетъ море; ვეფხ. 350; აზრად შეიქმენ საქმესა, ე. ი. საქმეს აზრით მიხვდებიანო; мыслію смекаютъ дѣло; ვეფხ. 363; საცილობელი შეექმნა, вопросъ сталъ спорнымъ; ვისრ. 6; შეჭირვება შეექნა, сталъ стѣсняться, грустить; დარეჯ. 87; შეიქმონენ შიშით კანკალს, страхъ начинаетъ ихъ бросать въ дрожь; (შევუქმნი, ან შევუქმი, -მენ), ზ მიჩ. ვუქმნი, ვუწარმოვებ, дѣлать кому что; შევუქმ ჰაერს ძრვასა, заставить воздухъ двигаться, т. е. вызвать въ воздухѣ движеніе; ფიზიკ. 46, შევუქმენით პაემანი, мы назначили имъ срокъ; ვისრ. 46; შევიქმნები, შევიქნები (ქმენ, -ქენ); ზ. ვ. დავიბადები, გავჰჩნდები; გავჰხდები; быть сотворену, создану; становиться, дѣлаться; რომ. 9—28; შეიქმნა, ვითა ლომი, онъ сталъ, какъ левъ; შეიქნა დგრიალი, поднялся топотъ лошадиныхъ ногъ; ბაგე წითლის იაგუნდის მსგავსი ცისფრად შეიქმნა, уста, похожія на красный рубинъ получили блѣдносиній цвѣтъ; ვისრ. 22; (შემქმნი, -მენ), ზ. მიჩ. დამბადებ, გამაჩენ; გამზდი, создаешь меня; дѣлаешь меня; (შემქმნის, შემქნას), ზ. მიჩ. გამაჩინოს, დამბადოს; გამხადოს; пусть онъ создаетъ меня; пусть онъ сдѣлаеть меня; სიბრ. 17; (შემქმნია, შემქმოდის), ზ. მიჩ. გამხდია, стало для меня; შემქნოდა პირი ზაფრანის ფერად; რუსუდ. 581; лице мое сдѣлалось блѣднымъ, какъ шафранъ, ვისრ. 25; მას შექონდა მისად ღაზოდ, онъ питалъ къ ней ревность; ვეფხ. 140; (შევექნები, შევექმნები, შევექენ), ზ. თვ. გავუხდები, сдѣлаться, стать; შეექნა სინანული, онъ сталъ раскаяваться; ვისრ. 178; შეგვექნა ლხინი, мы стали веселиться; რუსუდ. 416; შევუქნივარ, онъ создалъ меня, я обязанъ ему жизнью; ვეფხ. 1151; დარეჯ. 2—71; შემიქნიხარ, ты обязанъ мнѣ жизнью, **შექმნილი**, მიმ. созданный; сдѣланный; ვისა შექმნილია, кому онъ обязанъ жизнію; **შექმნულობა**, ს. обдѣлка, работа, შავთ. 39.
**შექნევა** (ვა), ზ. მ. ვაწარმოვებინებ, заставить дѣлать; სიხარბე შეაქნევს კბილთა ღრჭენასა, жадность заставляетъ его скрежетать зубами; ვეფხ. 1191.
**შექოთება** (ვა), ზ. მ. встревожить.
**შექონა** (შემაქვს, შემაქუნდა ან შემქონდა), ზ. მ. შევიღებ, შევიტან, вносить; ввозить; ზოგ ჯერმე: მაქვს, მივის, имѣть, გვამი შეჰქონდა ნაქებარი. она имѣла прелестный станъ; ქილ. 473; რამე კაცის ცნობა შემქონია, съ того времени, какъ я одаренъ человѣческимъ смысломъ, რუსუდ. შეჰქონდა საუბარი; ქილ. 216, онъ велъ бесѣду.
**შექორწილება** (ვა), ზ. მ. დავაქორწილებ, обвѣнчать.
**შექრთამვა**, (ვჰ), ზ. მ. подкупить.
**შექოქლვა** (ვჰ), ზ. მ. ავჰქოქლავ, наметать, сшить па живую нитку.
**შექროლა** (შევჰქრი, სრ. არა აქვს), ზ. მ. შევჰბერავ, вѣять.
**შექროლება** (შევუქროლებ, -ლე), ზ. მ. შევუტევ მაგალ. ცხენსა, броситься на кого, сидя верхомъ, რუსუდ. 296.
**შექსაქვა** (ვჰ), ზ. მ. შევჰხვანჯავ, запутать.
**შექსვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰქსოვ. соткать; связать; (შევექსოვები, -ვე), ზ. ვ. მოქსოვილ ვიქმნები, быть соткану; გამოსლ. 36—10.
**შექსოვა** (შევაქსოვ, -ვე), ზ. მ. ქსოვაში ჩავატან.
**შექუსლვა** (ვჰ), ზ. მ. დეზსა ვჰკრავ, пришпорить.
**შექუჩება** (შევჰქუჩდები, -დი), ზ. ვდ. მოვჰგროვდები, скучиваться, საბ. ლ.
**შექცევა**, სს. поворотъ, возвратъ болѣзни, напр. лихорадки; თავ-შექცევით ება ცხენი, რუსუდ. 352; лошадь была привязана въ противную сторону; (შევაქცევ, -ქციე), ზ. მ. შევაბრუნებ; მოვაბრუნებ, ან უკან მივსცემ; повернуть; поворотить назадъ; возвратить, отдать назадъ; ვეფხ. 1122; ვისრ. 26; რუსუდ. 507; 1 ქართლ. 217; არც მეცნიერება შეაქცევს ღვთის განგებასა, никакая мудрость не отвратитъ Божьяго предопредѣленія; ვისრ. 158; შევაქცევ სიტყვას, отвѣтить, возразить; და მუნ კაეშანთა შექცევია, и тамъ разогнать скуку; დარეჯ. 2, 146; შევაქცევ ზურგს; обратиться къ кому спиною; показать тылъ; რუსუდ. 507; ციებ-ცხელებამ შეაქცია, лихорадка возвратилась, т. е. возобновилась; შევუქცევ პირსა, отвратить отъ кого лице; (შევიქცევი, -ქეც), ზ. ვ. შევჰბრუნდები, идти назадъ, поворотить назадъ; возвращаться; იეზეკ. 1—17; იერემ. 46—5; 2 ქართლ. 268; ვისრ. 169; (შევექცევი, -ქეც), ზ. თვ. დავუბრუნდები; განვერდები, возвращаться, быть отдану назадъ; ალბ. 139;

отстраняться; 1 ქართლ. 134; ჯოგი შეექცეს, да отдадутъ ему табунъ назадъ; ალბ. 116; პირშექცეული გოდორი, корзина, обращенная вверхъ дномъ.

**შექცევა** (შევაქცევ, -ქციე), ზ. მ. შევანგრევ, сломать часть зданія; (შევიქცევი, -ქეც), ზ. ვ. დავინგრევი, разрушаться (зданіе).

**შექცევა**, სხ. забава, увеселеніе; (შევაქცევ, -ქციე), ზ. მ. დროს გავატარებინებ სიამოვნით, გავრთავ; забавлять, тѣшить; (შევექცევი, -ქეც), ზ. თვ. ან თავს შევიქცევ; ე. ი. დროს გავატარებ სიამოვნით, განვჰსცხრები, забавляться, веселиться; **შემაქცევარი**, забавляющій, **შესაქცევარი**, увеселительный.

**შეღალვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰქანცავ, მოვსწყვეტ; утомить, (შევიღალვი, -ლე), ზ. თვ. მოვსწყდები, утомиться, устать.

**შეღამება**, ს. сумерки, наступленіе ночи; ვისრ. 35, 196; (შევაღამებ, -მე); ზ. მ. დავაღამებ; დავაბნელებ; ვეფხ. 1534; проводить ночь; затемнять; (შევჰღამდები, -დი), ზ. ვდ. შევჰბინდდები, შევჰმწუხრდები, დავღამდები; стемнѣть, смеркаться; ვეფხ. 1090; ვისრ. 7, 20; დარეჯ. 2—112; (შემიღამდება, -ბის: -მდა), ზ. მიჩ. застаетъ меня ночь; ვეფხ. 833; გული შემიღამდა ტირილით, слезы стѣснили мое сердце; რუსუდ. 401; შეღამებით გათენებამდის, съ сумерекъ до разсвѣта; ვისრ. 35; შეღამება ლოცვითა დღისა, проводить день до сумерокъ въ молитвѣ; 1 ქართლ. 77.

**შეღება** (შევიღებ, -ღე), ზ. მ. შევიტან, вносить, ვეფხ. 265; ქილ. 692, (შევიღები, -ღე), ზ ვ. შევიტანები, быть внесену, შევიღებ თავსა, укрыться, ვისრ. 142.

**შეღება, -ბვა** (შევღებ, შევჰღებავ: -ბე), ზ. მ. სღებავში გავავლებ, დავჰფერავ, ჩავაფერადებ; красить, окрашивать; შევიღებავ თმასა, красить себѣ волосы; (შევიღებები, -ბი), ზ. ვ. შეღებულ ვიქნები, окраситься, ვეფხ. 77; ვისრ. 142, 198; დედა შავით შევუღებო, რუსუდ. 210; мать одѣну въ трауръ.

**შეღება** (ვა, მაგალ. კარსა), отворить дверь, დაბად. 47—15.

**შეღებულობა**, ს. შეღება, окраска.

**შეღერება** (შევუღერებ, -რე), ზ. მ. მოვუღერებ რასმე დასაკვრელად, замахнуться, чтобы ударить.

**შეღერება** (შევღერდები, -დი), ზ ვდ. ღერებ გავიმაგრებ (მცენარეთა თვის), стволиться, дѣлаться стволистымъ, **შეღერებული**, ზედ окрѣпшій на корнѣ растеніе; возмужалый; подростокъ.

**შეღერღა** (ვჰ), ზ. მ. შემოვჰკიკნი, огрызть.

**შეღეჭა** (ვჰ), ზ. მ. დავღეჭ, დავჰსცოხნი, жевать.

**შეღვენთება** (ვა), ზ. მ. დავაწვეთებ, накапать.

**შეღვინება, შეღვინიანება** (შევჰღვინიანდები, -დი), ზ. ვდ. დავითვრები, опьянѣть, (შევაღვინიანებ, -ნე), ზ. მ. დავათრობ, напоить до пьяна.

**შეღუ̂ლარჭნა** (შევიღუ̂ლარჭნები, -ჭნე), ზ. ვდ. მოვიბლუნძები, შევბრუჟდები, съежиться, скорчиться.

**შეღიმვა** (შევჰღიმავ), улыбаться.

**შეღიმება** (ვა), заставить улыбнуться.

**შეღვრა** (შევჰღვრი, -ღვარე), ზ. მ. დავჰღვრი, пролить, (შევაღვრი, -ღვარე), ზ. მ. წყალს შევასხამ, лить на кого, **შეღვრილი, შენაღვარი**, მიმ. пролитый.

**შეღირება** (ვა), ზ. მ. დავაფასებ, оцѣнять, считать во что либо; ალბ. 58.

**შეღმა**, ზზ. პირ აღმა вверхъ; შეღმა შესროლა, бросить вверхъ; შეღმა ყურება, смотрѣть вверхъ; ბუჯ. 10.

**შეღმართ**, ზედ. უკან, назадъ, вспять, 1 ქართლ. 220, 224; დარეჯ. 13.

**შეღმართი**, ს. აღმართი, восходъ на гору, სიბრ. 148;

**შეღმეჭა** (შევიღმეჭ, -მიჭე), ზ. მ. შევიჭმუხნი პირსა, წარბებს შევიკრავ. наморщить лобъ, (შევიღმიჭები, -ჭე), ზ. ვ. შევიჭმუხნები, наморщиться.

**შეღმეჭილება**, ს. ღალმეჭილობა, морщина.

**შეღობვა** (ვჰ), ზ. მ. огородить.

**შეღნიოშება** (ვა), ზ. მ. გავაფინთებ, გავასაძაგლებ, омерзить.

**შეღონება**, სხ. печаль, (ვა), ზ. მ. დავაფიქრებ, შევაურვებ, опечалить, заставить задуматься; ალექს. 144; ქილ. 440; (შემაღონებ, -ნე), ზ. მიჩ. ты печалишь меня; (ვი), задуматься, (შევჰღონდები, შევუღონდები, -დი), ზ. ვდ. შევჰსწუხდებ, შევურვდები; опечалиться, задуматься; **შეღონებული**, მიმ. опечаленный; ქილ. 438.

**შეღორძება**, ს. окрѣпнуть.

**შეღრაკნა** (შევიღრაკნები, -კნე), ზ. თვ. მოვიკრუნჩხები, скорчиться, съежиться.

**შეღრაჭუნება** (ვა), ზ. მ. კბილებს ვაწკაწკებ, скрежетать зубами.

**შეღრეკილი**, ზედ. შეკაკული, сгорбленный.

**შეღრენა** (შევიღრენ, -რინე პირი), ზ. უ. პირს დავაღებ, разинуть ротъ.

**შეღრეჯა** (შევიღრეჯ, -რიჯე), ზ. მ. შევიღმეჭ პირსა, морщить лице.

**შეღრიალება** (ვჰ), ზ. უ. ვჰყვირი უშვერად, ревѣть.

**შეღრმავება** (ვა), ზ. მ. ღრმად გავსჭრი, углублять.

**შეღრძობა** (ვი), ზ. უ. ვიღრძობ, свихнуть.

**შეღუდუდება**, ნ. **დაღუდუდება; შეღუ̂რა**, ნ. შესხმაწყლისა.

**შეღუნვა** (ვი თავსა) ზ. მ. თავს ჩამოვჰკიდებ, опустить голову.

**შეყბედა** (ვი), ზ. უ. წამოვროშავ, проболтать.

**შეყელვა**, ნახე შესარვა.

**შეყენება**, სხ. остановка, задержка; ერისთ. 99, კაცის შეყენებით, подстрекательствомъ, ზ. მ. შევაღგენ, ფეხზედ დავაღგენ, დავაყენებ, დავიჭერ ერთს ადგილს, ფეხს არ მოვაცვლევინებ; შევაგდებ მაგალ. საპყრობილეში, დავაპატიმრებ; ставить, поставить, остановить, удержать; задержать, заарестовать; საქმ. 26—17; მატ. 14—3; ლუკ. 5—3; 2 პეტრ. 2—4; რომ. 12—30; გალატ. 3—22; დავუშლი, ნებას არ მივჰსცემ, запретить; ლევიტ. 11—20; შევაყენებ საქმეს, остановить дѣло; შევაყენებ ციხეში გუშაგს, поставить въ крѣпости гарнизонъ; 2 ქართლ. 43; 493; შევაყენებ საპყრობილეში, заключить въ тюрьму; ტიმ. 133; ანდრ. 144; შევაყენებ ზერად, посвятить

**შესასარავი**, ს. ვაზი მოქენე სარზედ გარდაბმისა; лоза, требующая перевязки на подставы; ქილ. 421.

**შესასვენებელი, -ვენი**, ზედ. მოსასვენებელი; ან შესატანი ხატი, ჯვარი; служащій для отдыха; для внесенія иконы и т. п.

**შესასკვნელი**, ზედ. შეშასარტყმელი, შესაბმელი, для связыванія служащій, ქილ. 291.

**შესასმელი**, ზედ. დასალევი, служащій для питья, სისხლი ჩემი შესასმელად ენატრება, онъ желаетъ моей крови, ვისრ. 84.

**შესასმენელი**, ზედ. დამოკიდებული, зависимый; ან ს. ძიება ლექსში; сказуемое; საბ. ლ. ნახე ქჳემდებარე.

**შესასრულებელი**, ზედ. შესავსებელი; ან აღსასრულებელი; дополнительный; исполняемый, უკუნისამდე ჟამთა შესასრულებელი, во вѣки вѣковъ исполняемый, გუჯ. 12.

**შესასურვებელი**, ზედ. სანატრელი, желательный.

**შესასწავებელი**, ზედ. შესანიშნავი, замѣчательный, ლეონ. 31.

**შესასწორებელი**, ზედ. შედარებითი; შემოწმებითი; сравнительный; повѣрочный; რუსუდ. 872; **შესასწორებლად**, ზზ. შესამოწმებლად, для повѣрки, ქილ. 401.

**შესასხდომელად**, ზზ. დასაჯდომელად ცხენებზედ, для того чтобы садиться на лошадей; ვეფხ. 416.

**შესასხმელი** მაგალ. ფერხთა, ს. ფეხ საცმელი, обувь.

**შესატანი**, ზედ. შესაღები; საჭმელი მაგალ. პური ხილითურთ; вносимый; съѣдомый напр. хлѣбъ съ сыромъ.

**შესატევებელი** და

**შესატევი**, ზედ. ზედ-დასასხმელი, наступательный, შესატევებლად ცხენისა, для того, чтобы броситься на кого верхомъ, დარეჯ. 2—101.

**შესატკბობი**, ზედ. დასატკბობი, усладительный; достойный любви.

**შესატყვევნელად**, ზზ. მოსარბევლად, для набѣга; 1 ქართლ. 220, ნახე შენიშნულობა.

**შესატყვიერი**, ზედ. ნახე შესატყობი, ჩახრ. 1.

**შესატყვისება** (შევსატყვისებ, -სე), ზ. უ. სიტყვას ვიტყვი, говорить, მარკ. 3—18.

**შესატყვისი**, ზედ. შესატყობი, შესაბამი, შესაფერი, შესაგვანი, საფერი, узнаваемый, пристойный, приличный, соотвѣтственный; ვეფხ. 689, 713; 1 ქართლ. 318, 323; რუსუდ. 987; ქილ. 257; -პატივი, подобающая почесть; 1 ქართლ. 271; შესატყვისი შემთხვევა, соотвѣтственный случай; 2 ქართლ. 307, **შესატყვისობა**, ს. შესაბამობა, საქცეველი, приличіе, пристойность; 1 ქართლ. 290.

**შესატყობი**, ზედ. შესაცნობი, გამოსაცნობი, подлежащій изслѣдованію, изысканію; სამ. სომხ. 252, 366, 375; **-ბლად**, ზზ. გამოსაცნობად, для узнанія, გორგ. 250; ანტონ. 4—7.

**შესატყორცი**, ზედ. შესასროლი, метательный; საბ. ლ.

**შესაუღლველი**, ს. საბმელი, დასაბმელი, привязь, საქმ. 27—40.

**შესაფარი, შესაფარებელი**, ს. მისამართი, ბინა, სადგური, пристанище; убѣжище; -ბელი თავისა, жилище, кровъ.

**შესაფერებელი, შესაფერი**, ზედ. შესაბამი, საფერი; приличный; **შესაფერობა**, ს. შესაბამობა, приличіе, ქილ. 421, ვისრ. 4; მროვ. 97.

**შესაქმე**, ს. შექნა, წარმოება; შობა; твореніе, созиданіе; рожденіе; ისუ ზირაქ. 44—2; იაკობ. 3—6; რომაელ. 9—21; ადგილი შესაქმისა შენისა, мѣсто твоего рожденія; დაბად. 31—13; შესაქმე ან წიგნი შესაქმისა, პირველი წიგნი დაბადებისა შექმნათა; книга Бытія, ანდრ. 109; 1 ქართლ. 3.

**შესაქმება** (ვა), ზ. მ. დავასაქმებ, дать кому порученіе.

**შესაქმიერი**, ჩახრ. 65, могущій исполниться.

**შესაქცევარი, -ველი, -ვი**, ზედ. საშვებელი, სალხინო, увеселительный; забава, увеселеніе; ქილ. 22, 303; **-ადგილი**, ე. ი. სალხინო, мѣсто увеселенія, гуляніе; ვეფხ. 338, განმ. თ.

**შესაღები**, ზედ. შესატანი, подлежащій внесенію.

**შესაღები**, ზედ. საღებავად დანიშნული; красильный.

**შესაღებავი**, ზედ. назначенный въ краску.

**შესაყარი**, ზედ. გარდამდები (სენი), заразительный.

**შესაყარი**, ს. შესართავი, შესადინარი, мѣсто сліянія рѣкъ; -არაზისა და მტკვრისა, мѣсто сліянія Аракса съ Курою; გორგ. 33.

**შესაყრად**, для соединенія, для свиданія, ხიბრ. 116.

**შესაყელავი**, ზედ. სარზედ გარდასადები, შესასარავი, потребный для перевязки лозъ; საბ. ლ. ნახე ტირიფი.

**შესაყვარელი, შესაყვარი**, ზედ. ღირსი სიყვარულისა, достойный любви; ქილ. 455, 476.

**შესაყივარი**, ს. სამრახი, позорный, ალბ. 21.

**შესაყრდნობელი**, подпора, опора.

**შესაყრელი**, ზედ. შესაერთებელი, შესართავი; შესაკრებელი; მისადები, შესამთხვევი; подлежащій соединенію, слитію; сборный; назначенный для встрѣчи; მშვენიერი შესაყრელი, пріятный, любезный гость; გორგ. 41; შესაყრელი ადგილი, сборное мѣсто, мѣсто свиданія, რუსუდ. 199; შესაყრელად, для свиданія, для встрѣчи, ვისრ. 63.

**შესაყრდნობელი**, ზედ. опора, კალმ. 106.

**შესაცვალებელი**, ზედ. გამოსაცვლელი, перемѣнный; измѣняемый.

**შესაცოდავი**, ზედ. საცოდავი, შესაბრალებელი, жалостный, жалкій.

**შესაცხუნებელი** მაგალ. მზისა, ზედ. ქვემდებარე მზის სიცხისა, знойный, ანდრ. 40.

**შესაძარღვი**, ს. კუთი, კირნი, თაგჳნი, მსხვილი ძარღვები სადრეკთა, мускулъ.

**შესაძერწავი**, ზედ. სამყნობი, სამყენი, სამყნობი, прививочный, ქილ. 473.

**შესაძინარი, შესაძინელი, -ნებელი**, ზედ. ან ს. მოსაგები, საშოვარი; შოვნა, მოგება; подлежащій къ пріобрѣтенію; выгодный; пріобрѣтеніе, ფილიპ. 1—22; საქმ. 3—7.

**შესაძლებელი, შესაძლისი, შესაძლო**, ზედ.

შეძლებითი, ძალისაებრი, возможный, გალატ. 4—15; ვისრ. 42; ქილ. 242; **შესაძლებლობა**, **შესაძლისობა**, ს. возможность.

**შესაძრავი**, ზედ. შესარყევი, поколебимый, მოურავ. 165. [тительный.

**შესაძრწუნებელი**, ზედ. ასაშფოთებელი; возму-

**შესაწამი ვარსკვლავი**, ს. на мгновеніе, показывающаяся звѣзда, ქილ. 320.

**შესაწევარი**, **-წევნელი**, ზედ. სახვაიშნო, მოსახმარებელი; შეწევნა; вспомогательный; пособіе; გუჯ. 29; -ოჩხარი, ნახე ოჩხარი.

**შესაწვავი**, ზედ. ან ს. შესაწვრად დანიშნული; შემწვარი; назначенный на жаркое; жаркое; ლევიტ. 7—9; რუსუდ. 983; დასტ. 154.

**შესაწველი**, ზედ. შემწვავი, знойный; ფსალ. 7—12.

**შესაწირავი**, ს. საღმთო მსხვერპლი, მისართმევი ძღვენი; ან საძღვნოდ დანიშნული; жертва, приношеніе; на жертву назначенный; 1 კორ. 16—1; 1 ქართლ. 27; 256; -ღვინო, ნახე ზედაში.

**შესაწუხებელი**, **შესაწუხარი**, ზედ. სამწუხარო, საუბედურო, горестный, печальный, прискорбный.

**შესაწყალი**, ზედ. შესაბრალი, жалостный, жалкій, достойный сожалѣнія, ქილ. 124.

**შესაწყვდეველი**, ს. საპყრობილე, тюрьма.

**შესაწყინარი**, ზედ. მოსაწყინარი, скучный; ქილ. 216.

**შესაწყნარებელი**, **შესაწყენარი**, ზედ. კეთილად მისაჩნევი, уважительный; რუსუდ. 263.

**შესაჭვრეტელი**, ს. შესახედავი, საყურებელი, назначенный для смотрѣнія; ქილ. 659.

**შესაჭირვებელი**, ზედ. შესაწუხებელი, скорбный, печальный.

**შესაჭმელი**, ზედ. საჭმელად დანიშნული, назначенный на съѣденіе, съѣдомный **შესაჭმელად**, ზზ. на съѣденіе.

**შესაჭური**, ს. შესახედავი, სახე, видъ, фасъ.

**შესახარებლად**, ზზ. სახიხარულოდ, на радость.

**შესახებ**, ზზ. относительно.

**შესახება** (ვა), ზ. მ. მიგამსგავსებ, уподоблять, 1 ქართლ. 278.

**შესახედავი**, ს. გარეგანი შეხედულობა, ნაკუთი, პირის სახე, видъ, наружность, лице; ეზეკ. 41—22; დან. 3—9; 5—6; ეზეკ. 1—13; მარკ. 2—13; 1 ქართლ. 301, ვეფხ. 963; განმ. თ; **შესახედავად**, საჭვრეტლად; на смотрѣніе, თვალნი არ მასხენ მათი შესახედავი, не имѣлъ глазъ, чтобы смотрѣть на нихъ; ვისრ. 11.

**შესახედავობა**, ს. გარეგანი სახე, наружный видъ; наружность.

**შესახვა** (ვჰ), ზ. მ. გამოვჰხახავ, изображать.

**შესახელებული**, ზედ. სახელ მოგებული, извѣстный, славный; სიგელი მოურავ. 5, поименованный.

**შესახვედრება** (შევესახვედრები, -რე), ზ. თვ. ვეკუთნვი, принадлежать.

**შესახვედრი**, ზედ. სახვედრი, წილად ნარგები; შესაფერი; слѣдующая часть; надлежащій, относительный.

**შესახვევი**, **-ხვევარი**, **-ხვევი**, ს. სახვევი, საბლარდნელი, въ чемъ что либо завязываютъ, повязка.

**შესახვეწარი**, **-წი**, ზედ. სახვეწნელი, სამუდარო, просительный; просьба; 2 ქართლ. 458; გორგ. 19; ქილ. 287; 1 ქართლ. 318, შესახვეწრად, ზზ. для упрашиванія.

**შესახელება** (ვა), ზ. მ. поименовывать.

**შესახული**, ზედ. გამოსახული, изображенный, ვეფხ. 1465.

**შესაჯარი**, ზედ. შეცული, შეპყრობილი, объятый.

**შესაჯერებელი** (გულისა), ზედ. სარწმუნო, надежный, 2 ქართლ. 554.

**შესევა** (შევსევ, -სიე), ზ. მ. გავრევ; გავაბამ; вмѣшивать; (შევესევი, -სიე), ზ. თვ. გავერევი, вмѣшаться.

**შესევა** (შევუსევ, -სიე), ზ. მ. შევუტევ, მოვუტევ, напускать, натравлять; (შევესევი, -სიე), ზ. თვ. მივვარდები, მივესევი, бросаться, кидаться на кого, вторгаться, ზუნ. კ. 73, 1 ქართლ. 421; შევსევი ვარ 3 პირი შესევია; შევსეოდი, я напалъ на него; შესევით აკლება, нападая ограбить, 2 ქართლ. 164.

**შესესხა**, **შესესხება** (შევასესხ, -სხებ; -სხე), ზ. მ. სესხად ვაძლევ, давать въ займы; (შევესესხები, -სხე), ზ. თვ. დავესესხები, брать взаймы, занимать.

**შესვარული**, მიმ. გასვრილი; ან მოზელილი ცომი; 1 კორ. 5—6; ლევიტ. 2—5; გალატ. 5—9; замаранный; тѣсто.

**შესველება** (შევასველებ, -ლე), ზ. მ. დავასველებ, მცირედ დავალტობ, подмочить; (შევსველდები, -დი), ზ. ვდ. დავსველდები, намокнуть; ქიმია 84.

**შესვენა**, **-ნება**, отдыхъ, (შევისვენ, -ნებ; -ნე), ზ. მ. მოვისვენებ, სულს დავიდებ; მოვჰკვდები; отдохнуть, успокоиться; умереть; დაბად. 41—40; მატ. 19—22; 2 ნეშტი 14—1; 1 ქართლ. 44; რუსუდ. 924; 2 პეტრე 3—4; 1 კორ. 15—6, 51; (შევასვენებ, -ნე), ზ. მ. მოვასვენებ; დავისვენებ; პატივით შემოვიტან ხატს, ჯვარს; дать отдыхъ, вносить образъ; **შესვენებული**, მიმ. отдохнувшій; умершій.

**შესვლა**, სს. входъ, вхожденіе, ხანში შესვლა, постарѣть, входить въ лѣта; -სასწავლებელში, поступить въ училище; -კაცობაში, возмужать; შესვლა საქმეში, заняться дѣломъ; სამ. ხომს. 309, (შევალ, შეხვალ, შევალს ან შემოკლ. შევა; შევალთ, შეხვალთ, შევლენ; სამღუთო წერილში შევალნ; სრ. შეველ ან შეველი, შეხველ, შევიდა; შეველით, შეხველით, შევიდნენ); ზ. უ. უკან. ზმნა შიგან მივალ; ფსალ. 5—7; 65—12; входить; ვალში შევალ, входить въ долгъ, ჭკუას. გონებას შევალ, образумиться, რათა არა შეხვიდეთ განსაცდელში, чтобы вы не впали въ искушеніе; მარკ. 14—38; (შემივა, შეგივა, შეუა; შემსვლია); ზ. უ. მომივა ფიქრად და სხ. 2 ქართლ. 527; входитъ мнѣ на умъ; ეჭვი შეუვიდა, онъ сталъ сомнѣваться, ქილ. 438; გულში ნდომა შეუვიდა, ვეფხ. 1076; онъ сталъ желать; გულში ლმობა შემსვლია, სიბრ. 161; онъ сталъ въ душѣ жа-

лѣть; (შევუვალ, შეუხვალ, შეუვა ან შეუა; ხრ. შე-
ვუვედი), ზ. უ. მივუვალ, საშუალ განვვლი; 2 ქართ.
527; სიბრ. 160; входить, проникать; სამართ-
ლით შევუვალ, по закону я имѣю право; ალექ.
159; შევუვალ ციხეში, проникнуть въ крѣпость;
გორგ. 197; მთას ვერ შეუვიდნენ, они не могли
проникнуть въ горы; მროვ. 114; წყალი შეუ-
ვიდა, вода проникла, просочалась; ხელი შეუა,
შეუვა, онъ имѣетъ право, ვერა რას შეუვა, не
можетъ оспорить; სამ ვახტ. 145, 188, 202;
სამ. სომხ. 228. (შევდივარ, შესდიხარ, შედის ან
შეის, მრ. შედიან; შემდიოდი, შესდიოდი, შესდიო-
და), ზ. უ. შინაგან მივდივარ; ვეფხ. 755; входить;
проникать; ხანში შედის, онъ входитъ въ лѣта;
ქარი შედის, вѣтеръ проникаетъ; ბატონ. ბაგრ.
154; შევისვლები, ან შევესვლები, ხრ. არა აქვს),
ზ. უ. სიარული მაქვს, имѣю доступъ, სამ. სომხ.
309; შემდის; შემდიოდა, მაგალ. თავში არა ფერი
შესდის, ему ничего въ голову не идетъ, **შე-
სჳლი**, მიმ. вошедшій, -სიბერეში, вошедшій въ
старость; გორგ. 232; ალექს. 177; თუ კაცობაში
შესულა, если онъ возмужалъ.

**შესჳლევა** (ვჰსვლევ, -ლიევ), ზ. შევლოკ, შევჰლოკ-
ვლევ, ალვლოშნი, вылизать.

**შესჳმა** (შევჰსვამ, -სვი), ზ. მ. დავლევ, მივიღებ სას-
მელს; შევიკრებ, შევსწოვ ნოტიოს, вбирать въ
себя влагу, испить, მატ. 20—22; 26—42;
იოან. 18—11; ანდრ. 36; დარეჯ. 2—99; ერისთ. 4;
ანტონ. 6—7; (შევასვამ, -სვი), ზ. მით. წყალს და-
ვალევინებ, дать пить.

**შესჳმა** (შევჰსვამ, -ვი), ზ. მ. შევაჯდენ, შიგნით და-
ვაჯდენ ან შევაწყვლევ; ვეფხ. 1368; რუსუდ. 334,
356; ქილ. 21; ვისრ. 21; посадить кого вочто
или на что; заключить; -საპყრობილეში, поса-
дить въ тюрьму, -ჯაჭვში, надѣть на кого цѣпи;
-ხეზედ, посадить на дерево; -გალიაში, посадить
въ клѣтку; (შევესმი, -სვი), ზ. თვ. შევერჭობი, вби-
ваться напр. гвоздь; вонзаться, ისე ზირაქ. 27—2.

**შესჳმა** (შევესმი, -მოდი), ზ. თვ. ყურად ვესმი გავე-
გონები, слышать, რუსუდ. 340.

**შესვრა** (შევსვრი, -ვსვარე), ზ. მ. გავსვრი, გავსთხუ-
ნავ; შევჰბღალავ; მოვზელ ცომსა; марать, пач-
кать; обагрять кровью; мѣсить тѣсто; დაბად.
18—6; გამოსლ. 12—34; 2 მეფეთ. 13—9; ვეფხ.
587 გამ. თეიმ; შევისვრები, -სვარე), ზ. ვ. გავის-
ვრები, замараться.

**შესთვა** (შევასთავ, -თე), ზ. მ. შევაგრეხ, спрясть,
ссучить, свивать двѣ три нити въ одну; (შე-
ვჰსთავ, -თე), ზ. მ. დავართავ, შევჰგრეხ; прясть,
крутить; ლევიტ. 14—51; 1 ქართლ. 311.

**შესივება** (შევსივდები, დი), ზ. ვდ. გავსივდები,
припухнуть.

**შესისხლვა, შესისხლიანება** (ვჰ, ვა), ზ. მ. სის-
ხლით შევჰსვრი, окровавить.

**შესიტკბოება** (ვესიტკბოები, -ბოვე), ზ. თვ. ტკბი-
ლად დავუხვდები, обходиться съ кѣмъ ласково.

**შესიტყვება**, სხ. говоръ; споръ; ქილ. 35; (შევე-
სიტყვები, -ყვი ან შევსიტყვდები, -დი); ზ. თვ.
შეველაპარაკები, შევეცილები, спорить, ქილ.
160.

**შესიძვა, -ძება** (შევასიძებ, -ძე), ზ. მ. სიძედ გა-
ვუხდი, просватать, породнить; (შევესიძები -ძე),
ზ. თვ. სიძედ გავუხდები, породниться съ кѣмъ,
გორგ. 67, დაბად. 34—8. 19; გორგ. 67; ალბ. 73.

**შესკჳნა** (შევსკვნი, -კვნე), ზ მ. გამოვჰსკვნე, завя-
зать въ узелъ, ქილ. 319, 439; შევუსკვნი გვირ-
გვინს, обвѣнчать, ალბ. 139; (შევისკვნები, -კვნე,
გამოვისკვნები, завязываться въ узелъ.

**შესლბობა** (შევასლბობ, -ბე), ზ. მ. შევაშინებ, ში-
შით მოვაუძლურებ, наводить ужасъ; обезсилить;
ისუ 10—10; (შევჰსლბები, -ბი), ზ. ვდ. დავსუსტ-
დები, მოვუძლურდები, მოვსუსურდები, ослабѣть,
ფსალ. 87—15; 8—16; 1 ქართლ. 123, შეის-
ლიბნა უფალმან, Господь навелъ на нихъ страхъ,
ისუ. 10—10.

**შესმა** (შევსვამ, -ვი), ზ. მ. დავლევ, испить; ნ. შეს-
ვმა.

**შესმევა** (შევასმევ, -მიე), ზ. მ. დავალევინებ, дать
пить; 1 ქართლ. 100; ანდრ. 10; (შემასმევ, -მიე),
დამალევინებ, даешь мнѣ пить; ვისრ. 82.

**შესმენა**, ს. ლოლიკაში: დამოკიდებულობა, რაისამე
მომართობა, შესახვედრობა; отношеніе; კატიღ.
ანტონი კათალიკოზისა, 56, 259.

**შესმენა**, სს. დასმენა, დაბეზღება; გაგონება, დანახ-
ვება; გაგონება, ყურად-ღება; оговоръ, обвиненіе.
доносъ; внушеніе; послушаніе; (შევასმენ, -მინე),
ზ. მ. დავაბეზღებ, დავასმენ; ვეფხ. 1144; ალბ. 40;
ისაი 16—14; დაბად. 30—23; მატ. 10—9; გა-
ვაგონებ, დავანახვებ, 2 ქართლ. 398; 567; ქილ.
215; доносить на кого, обвинять, оговаривать;
внушать, вразумлять; ზოგჯ. შევჰსჩივლებ, жа-
ловаться на кого; რომაელ. 11—3, ჩემი ვერა
შევასმინერა, я не могъ его убѣдить, 2 ქართლ.
567; ქურდებმა შეასმინეს, намъ донесли воры,
(შევისმენ, -მინე, ზ. მ. გავიგონებ, ყურად ვიღებ;
услышать, внимать; ფსალ. 19—1; 3—4; 6—8;
(შემასმენ, -მინე), ზ. მიჩ. მაბეზღებ ან მაგონებ;
обвиняешь меня; внушаешь мнѣ; ქილ. 101;
შემესმენია, я слышалъ, ანტონ. 23, (შევესმი, -ვეს-
მინე), ზ თვ გავეგონები, ვესმი, слышать, ფსალ.
3—5; ვეფხ. 462, 865; ვისრ. 22; შემესმის, შე-
მესმინა, ზ. თვ. მესმის, слышно мнѣ; ფსალ. 12—3;
**შესმენილი**, მიმ. обвиненный.

**შესმენილი**, ზედ. сказуемое, ლოღ. 10, 75; შეს-
მენილი სიწმინდე, მარტ. 1—184, извѣстная свя-
тость; შესმენილზედ ბევრით მშვენიერია, на са-
момъ дѣлѣ онъ оказался красивѣе, ანტ. 26.

**შესმენილება**, ს. დამოკიდებულება, რაისამე მიმარ-
თობა, отношеніе, ლოღიკ. 10 გვერდი; კავშ. 24.

**შესმინება** (შევასმინებ, -ნე), ზ. მ. გავაგონებ, дать
понять; (შევისმინები, -ნე), ზ. ვ. დამოვეკიდები,
относиться, კავშ. 24; კატიღ. ანტონ. 56; (შევეს-
მინები, -ნე), ზ. თვ. გავეგონები, понять.

**შესობა** (ვა), ზ. მ. втыкать.

**შესორსალება** (შევასორსალებ, -ლე), ზ. მ. დავა-
გუნდავებ, დავასორსალებ, валять въ комокъ;
**შესორსალებული ქაღალდი**, папье маше,
папка.

**შესრევა** (შევასრევ, -რიე ან შევასრივნე), ზ. მ. შე-
ვაგდები, შევისვრი; შევაცურვებ, ზღვაში შევჰგ-

ზავნი ცურვით; ვეფხ. 1129; **кидать, метать; вплавь посылать въ море.**

**შესროლა** (შევისვრი, -სროლე), ზ. მ. შევაგდები, შევასრევ, გავსტყორცნი, **кидать, бросать въ вверхъ.**

**შესრვა** (შევჴსრავ. -სარ), ზ. მ. მოვსრავ, მოვჴსპობ, **истребить.**

**შესრულება**, სს. **окончаніе**; (შევასრულებ, -ლე), ზ. მ. გავათავებ, დავასრულებ; მოვუმატებ, დავუმატებ სრულ ვჰყოფ; აღვასრულებ, **совершить, окончивать; добавить, дополнить; исполнить, совершить**; (შევისრულებ, -ლე), ზ. მიჩ. სრულ ვიყოფ დანაკლისს, **пополнить недостающее себѣ**; (შევუსრულებ, -ლე), ზ. მ. სრულ ვუყოფ დანაკლისსა; აღვუსრულებ; **дополнить кому недостающее; исполнить чью просьбу**; შევსრულდები, -დი, ზ. ვნ. გავთავდები, **оканчиваться; исполняться**; ჩონგ. 152, შესრულებული, **оконченный**, ისაი. 10—12.

**შესრუტვა** (შევჴსრუტავ, -ტე), ზ. მ. შევსწბავ, შევსწოვ, **всасывать.**

**შესტყვენა** (შევუსტყვენ), ზ. უ. დავუსტყვენ, **свиснуть.**

**შესტრანგი**, ს. ერბო კვერცხი შემწვარი ფლავისათვის, დასტ. 122; **яишница для плова.**

**შესუდრვა** (შევსუდრავ, -რე), ზ. მ. სუდარით შევჰმოს, **надѣвать саванъ**; ვეფხ. 796.

**შესულობა** მაგალ. ტანადობისა, ე. ი. მოყვანილობა ტანისა, **стройность стана, статность**; სიბრ. 36.

**შესუნელება** (ვასუნელებ, -ლე), ზ. მ. სუნელს ვჰცხებ, **прыскать духами**; მარტ. 2—137.

**შესუნთქვა** (შევსუნთქამ, -ქე), ზ. ვიყნოს; **вдыхать, втягивать, вбирать въ себя дыханьемъ**; ყარამ. 279.

**შესუმა, შესურა**, ნახე შესვმა, შესვრა.

**შესურმვა** (შევისურმავ, -მე), ზ. მ. ვითლავ, ვიგრემლებ თვალსა, **сурмить глаза.**

**შესუსტება** (შევასუსტებ, -ტე), ზ. მ. მოვაუძლურებ, **ослаблять**, ვეფხ. 632, (შევსუსტდები, -დი), ზ. ვნ. მოვუძლურდები, მოვსწყდები, ღონე მომაკლდება; **ослабѣть**; გული შემისუსტდა, **я обомлѣлъ, лишился чувства**; ვისრ. 123; რუსუდ. 415, 880; ჭირს ნუ შეუსუსტდები, ქილ. 391, **встрѣчай несчастіе смѣло, не унывай.**

**შესუსხვა** (შევჰსუსხავ), ზ. მ. ვჰსწვავ ითქმის ჭინჭრისათვის ან ყინვისა, **жжетъ крапива, морозъ.**

**შესუქება** (ვა), ზ. მ. **разжирить.**

**შესქდომა** (შევჰსქდები, -დი), ზ. ვნ. გავსქდები, **лопнуть треснуть**; (შევასქდები, -დი), ზ. ვნ. მივვარდები, **ринуться на кого**; ან მივასქდები, ძალიან მივაძღები, **натрескаться, налопаться.**

**შესქელება** (შევასქელებ, -ლე), ზ. მ. შევადედებ, გავასქელებ, **сгущать**; (შევჰსქელდები, -დი), ზ. ვნ. შევდედდები, **сгущаться**, **შესქელებული**, მიმ. **сгущенный**, **შესქელებულება**, ს. **густота.**

**შესყიდვა** (ვისყიდი), ზ. მ. მოვიყიდი, **прикупить.**

**შესძლობა** (შევისძლობ, -ძლე), ზ. მ. რძლად შემოვიყვან, ვეფხ. 1234; **сдѣлать кого своею невѣсткой.**

**შესწავება**, სს. **поученіе; замѣтка**; (ვა), ზ. მ. ვასწავებ, ვასწავლი, დავარიგებ, ვჰმოძღვრი, ვჰსწვართნი, ჩავაგონებ, ვამცნევ. გულში ჩავუგდებ; **научать, наставлять; внушать**; შემასწავებ, **научаешь меня**, 2 კორ. 5—13; (შევისწავებ, -ვე), ზ. მიჩ. შევიმეცნებ, გულის ხმას ვჰყოფ, ყურად ვიღებ, შევინიშნავ, **изучать, вникать, замѣчать**; (შევისწავები, -ვე), ზ. ვ. შევიმეცნები, შევინიშნები; **быть замѣчаему, наблюдаему**, **შესწავებული**, მიმ. **замѣченный; извѣстный**, რომ. 16—7, 1 ქართლ. 323.

**შესწავლა**, სს. **изученіе**, რუსუდ. 160, 860; 956; (შევასწავლი, -ლე), ზ. მ. შევასწავებ, ვამცნევ, **научать, наставлять**; (შევისწავლი, -ლე), ზ. მიჩ. ვისწავლი, შევიმეცნებ, **вникать, изучить, научиться, ознакомиться; замѣтить**; ვისრ. 101; 58; შემისწავლი ხარ, შეგისწავლი-ვარ; შემის წავლია, **я изучилъ тебя, ты изучилъ меня; я изучилъ его**; სიბრ. 137; რუსუდ. 301, 414; **შესწავლილი**, მიმ. **изученный**, **შესწავლული**, მიმ. **наученный**, მოურავ. 355.

**შესწორ**, ზზ. გასწვრივ, გასწორ, **прямо, параллельно.**

**შესწორება** (ვა), ზ. მ. თანასწორ ვჰყოფ, სისწორეს ვაძლევ, ვჰმართავ; მოვაშანდავებ, მოვასწორებ; შევასწორებ, შევადარებ; გავასწორებ, გავჰმართავ; **прямить; равнять; сверстать, сравнивать; свѣрять, поправлять**; ვეფხ. 51, გამშ. თ; 785; რუსუდ. 257; 1 ქართლ. 254, 393; 2 ქართ. 441; ვისრ. 124; 160; ქილ. 350; (შევესწორები, -რე; შევუსწორდები), ზ. ვნ. გავუსწორდები, **сравниться съ кѣмъ**; ვეფხ. 1562; რუსუდ. 203; (შევჰსწორდები, -დი), ზ. ვნ. გავიმართები; **прямиться; дѣлаться ровнымъ**; (შევუსწორებ, -რე), ზ. მიჩ. შევუდარებ, **сравниться съ кѣмъ**, **შესწორებული**, მიმ. **выпрямленный; сравненный; исправленный**; -საქმე, **поконченное дѣло**; ხამ. გ. მ. 41.

**შესწრაფება** (ვა), ზ. მ. ავაჩქარებ, **торопить кого**; (შევისწრაფებ, -ფე), ზ. მიჩ. ავჰსჩქარდები, **поторопиться.**

**შესწრაფა, -ფვა** (შევისწრაფვი, -ფები; -ფე), ზ. ვ. ავეჩქარები, **спѣшить, торопиться**, დან. 13—21; ვისრ. 189; (შევესწრაფები, -ფე), ზ. თვ. ავჰჩქარდები; შევჰკრთები; **поторопиться; смутиться**; რუსუდ. 986; ქილ. 120.

**შესწრება, შესწრობა**, სს. **предупрежденіе**, (შევასწრობ, -წარ), ზ. მ. წინ ვუსწრობ, დავასწრობ, მივასწრობ; **поспѣть, предупредить кого**; 1 ქართ. 148; (შევასწრობ თვალსა, **замѣтитъ**, კაცია 82; ანტ. 3—30; -ცხენსა, **успѣть вскочить на лошадь**, გორგ. 186: -ციხეში, **успѣть скрыться въ крѣпости**; გორგ. 270; -თვალსა, **усмотрѣть**; შემასწრობ ფათერაკსა, **навлекаешь на меня несчастіе**; რად შემასწარ ამა ბედსა, ე. ი. რისთვის შემამთხვიე ამისა თანა უბედურობაო; **за чѣмъ ты натолкнулъ меня на такое несчастіе**; ვეფხ. 855; 859; რას შეგესწარ, ე. ი. რას შეგხვდი, **за чѣмъ натолкнули на тебя**; ვეფხ. 236; (შევუსწრობ, -წარ), ზ. მიჩ. წინ ვუსწრობ შესვლასა სადმე, **успѣть войдти**; 1 ქართლ. 74; გორგ. 139; (შევესწრობი, -წარ; ზ. თვ. მივასწრობ, დავასწ-

ლებ, მოვახელებ; დავხვდები, შევხვდები; დავესწრობი; подоспѣть, захватить; наткнуться на что случайно; ვეფხ. 1135; быть очевидцемъ, дожить до; ვეფხ. 1135; ვისრ. 168; სამ. ვახტ. 2; ქილ. 19, 587; 661; ნადირნი ტყესა შეესწრნეს, звѣри успѣли скрыться въ лѣсу; ვეფხ. 78; შევესწარ ფათერაკსა, я попалъ въ бѣду; რუსუდ. 658; შევესწრები ხენსა, нежданно негаданно заболѣваю; სამ. ვახტ. 229; რა დღეს შევესწარ, вотъ до какого я дня дожилъ; ქილ. 386, ჩონგ. 71; ბოროტსა იქ ბოროტსავე შეესწრები, ва зло встрѣтишь зло; ქილ. 643; შევსწრები ვარ, შევსწრებოდი, я засталъ, я дожилъ; შესწრებული კაცი, пожилой человѣкъ; რუსუდ. 980; შემასწრობელი ზაკვისა, обличитель въ коварствѣ; ქილ. 194.

**შესხდომა** (შევსხდები, შევუსხდები, -დი), ზ. ვდ. მრავალთათვის: შევსჯდები, садиться на лошадяхъ, въ карету; ვეფხ. 984, 2 ქართლ. 524; ნავში შესხდნენ, сѣли на корабль, მირ. 109.

**შესხეპა** (შევჰსხეპ, -ხიპე), ზ. მ. შევჰკაფ, შევჰსჭრი. отсѣкать, отрѣзать.

**შესხივებული**, ზედ. სხივით შემოსილი, лучезарный.

**შესხლეტა** (ვჰ ლაპარაკსა), прервать разговоръ.

**შესხლვა** (შევჰსხლავ, -სხალ), ზ. მ. შევჰკაფავ ხესა ურგებთა რქათა, მაგალ. ვაზსა; обрѣзывать сучья лозъ.

**შესხმა**, სს. სიტყვა საქებელი, შესამკობელი; ქება, დიდება, შემკობა, похвальное слово, ода; хвала, хваленіе; ვეფხ. 3, (შევასხამ, -სხი), ზ. მ. ვაქებ, ვადიდებ, შევამკობ; хвалить, прославлять; შეგვასხმიდეს ქებასა, они прославляли насъ; ვეფხ. 614: -ფრთებს, воскрилять; (შევისხმი, შევისხი ქებითა), ზ. ვ. ვიქები, прославляться.

**შესხმა** (შევასხამ, -სხი), ზ. მ. ძაფზედ ავასხამ, ავაგებ, низать.

**შესხმა** (შევასხამ, -სხი), ზ. მ. წყალს ვასხურებ, прыскать, окроплять; შევისხამ პირზედ წყალს, умывать лице свое; ანდრ. 135; 1 ქართლ. 324.

**შესხმა** (შევასხამ, -სხი), ზ. მ. ჩავაცმევ. одѣть, შევასხამ ხამლებსა, обуть кому ноги; ლევიტ. 8—8; (შევისხამ, -სხი), ზ. მიჩ. ჩავიცვამ; მოვისხამ ხილს; надѣвать на себя, обуться; одѣваться листьями, приносить плоды; შევისხამ ხორცსა, воплощаться; შევისხამ ფეხ-საცმელსა, надѣть на себя сапоги; ეფეს. 6—15; შევისხამ ფრთათა, одѣваться перьями: поднять голову, ободриться, опериться; სიბრ. 121; ქილ. 399.

**შესხმა** (შევასხამ, -სხი ან შევასხმენ), ზ. მ. შევიყვან მრავალთა, вводить многихъ; შევასხამ ციხეშა, заключить въ крѣпость, შევასხამ ხელსა, наложить руки на кого; საქმ. 5—30; ყურთა ხელნი შეისხნეს, заткнули уши пальцами; საქმ. 7—57; (შევჰსხამ, -სხი ან შევჰსხენ), ზ. მ. შევაჯდენ, შევსვამ მრავალთა; сажать, საქმ. 5—18; ვეფხ. 70; შევსხამ ცხენებზედ, посадить на лошадей; -საპყრობილეში, посадить подъ арестъ, დაბად. 40—2; (შევუსხამ, -სხი), ზ. მ. დავუჯდენ, დავუსვამ, მაგალ: შევუსხამ მოფიცარსა, назначить кому соприсягателей; ალბ. 4; შევუსხენ საყურენი, я надѣлъ ей серьги; (შევსხდები, -დი), ზ. ვ. შევსჯდები, садиться, ვეფხ. 70, შესხდნენ ნავში, сѣли на корабль, შესხდნენ ცხენებზედ, сѣли на лошадей.

**შესხნა** (შევჰხსნი, -ვჰხსენ), ზ. მ. ავხსნი, ავუშვებ; отвязать, снять ვეფხ. 265; შევიხსნი საომართ აბჯართა, снять съ себя оружіе; დარეჯ. 61; შევიხსნი სარტყელს, снять съ себя поясъ; 2 ქართ. 208; შევუხსნი ღილსა; отстегнуть кому пуговицу.

**შესხრიკვა** (ვჰ, -ვე), ზ. მ. შევზნექ, вгибать.

**შეტაკება** (ვა), ზ. მ. შევჰკრავ, შევარტყამ, ударить обо что; თავი სვეტსა შეუტაკე, ударилъ его объ столбъ головою; ვეფხ. 553; 1108; თავს შევატაკებ, удариться обо что головою; (შევეტაკები, -კე), ზ. თვ. ვეცემი, натолкнуться на что; ვისრ. 13.

**შეტალახება** (ვა), ზ. მ. загрязнить

**შეტანა** (შევატან. -ნე), ზ. მ. ჩავატან, შევურევ. подмѣшивать; ფინთ-ფუნთს ნუ შეატან, не подмѣшивай всякой всячины, ქიმ. 44; პურს შევატან ყველსა, я ѣмъ хлѣбъ съ сыромъ.

**შეტანა** (შევიტან, -ნე), ზ. მ. შევიღებ; შემაქვს; ზოგჯ. შევიყვან. ვეფხ. 1120; вносить; вводить, (შევეტანები, -ნე), ზ. თვ. შევეტენები, შევეჩხირები. соваться; **შეტანინება** (ვა), ზ. ხმ. შევაღებინებ, заставить вносить, 2 ქართლ. 294.

**შეტანჯვა** (შევჰტანჯავ, -ჯე), ზ. მ. გავსტანჯავ. ვაწვალებ, измучить.

**შეტარება** (შევატარებ; -რე), ზ. მ. გავუტარებ, проносить, (შევუტარებ, -რე), ზ. მიჩ. занести кому что.

**შეტაცება** (შევსტაცებ, -ცე). ზ. მ. ხელს მივჰყოფ. ხელს ჩავავლებ, схватить; დარეჯ. 77; გორგ. 177: მოურავ. 47; ქილ. 631; შესტაცა ყია ლომსა და აკოცა შუბლზედ, онъ схватилъ за горло льва и поцѣловалъ его въ лобъ; 2 ქართლ. 327; შესტაცა ხმლიანი ხელი, онъ схватилъ за обнаженную саблею руку; დარეჯ. 100; ელდამ გული შესტაცა, რუსუდ. 389; ужасъ объялъ его сердце.

**შეტევა, შეტევება** (ვუ), ზ. მ. მივუსევ, შევუხევ, напускать, натравлять; (შევეტევი, -ტიე), ზ. თვ. შევვარდები, მივვარდები; მივესევი; напуститься на кого, броситься, кинуться; გორგ. 280; ვეფხ. 974; 1 ქართლ. 407; ვისრ. 13.

**შეტენა** (შევსტენ, -ნე), ზ. მ. შევჰსჩრი, შევჰსჩხირავ, совать; (შევეტენები, -ნე), ზ. თვ. შევეჩხირები, соваться.

**შეტეხა** (შევსტეხ, -ხე), ზ. მ. შევამტვრევ, проломать, отломать.

**შეტვიფრვა** (ვს), ზ. მ. დავჰბეჭდავ, запечатать.

**შეტირა, -რვა** (შევჰსტირი, -რე), ზ. უ. ტირილით ვემუდარები, просить со слезами, ვეფხ. 951, 281.

**შეტკბილება, შეტკბობა** (შევა), ზ. მ. დავატკბობ, подсластить; усладить; ვისრ. 10; (შევიტკბობ, -ბე), ზ. მიჩ. ტკბილად შევიწყნარებ, მივიღებ, принять кого ласково, обласкать; მარკ. 10—16; საქმ. 20—9; 1 ქართლ. 5—61; ანდრ. 4; რუსუდ. 736; 2 ქართლ. 88, 414; მარტ. 1—104; ქილ.

78; შემიტკბობ, принимаешь меня ласково; იგავი 4—8; ვეფხ. 991; (შევუტკბები, -ბი), ზ. ვ. დავუტკბები, обласкать, ქილ. 135, (შევხტკები, -ბი), ზ. ვდ. დავხტკბები, становиться сладкимъ.

**შეტკეპნა** (ვჰხტკეპნი), втоптать.

**შეტკეცა**, -სხივისა, преломленіе лучей, (შევჰხტკეც -კიცე), ზ. მ. დავჰხტკეპნი, დავჰხტკეც, нажать, плотно умять, надавить; ქილ. 86; ხაზ. ლ. შევიტკეც ხელსა, нажать себѣ руки; (შევეტკიცები, -ცე), ზ. თვ. დავეჩრები, втискаться, მას ჯართა ჯრილობათა შეეტკიცა, онъ въ эту толпу втиснулся, ქილ. 237.

**შეტკივა, შეტკივნა** (შემტკივა გული), ზ. მიჩ. სიბრალული მაქვს ვისთვისმე, соболѣзновать, жалѣть о комъ; შეტკივება გულისა, соболѣзнованіе.

**შეტკუცვა** (ვჰ), ზ. მ. შევაწებებ, слѣпить; ანტ. 4—51.

**შეტლოშნა** (ვჰ), ზ. უ. უშვერად ვაკოცებ, поцѣловать.

**შეტოკვა** (ვჰ), ზ. უ. вспрыгнуть.

**შეტომპვა** (ვჰ), წყალში, топать ногами въ водѣ.

**შეტურტლება** (ვა), ზ. მ. омерзить.

**შეტფილება** (ვა), ზ. მ. подогрѣть.

**შეტოლება** (ვა), ზ. მ. დავატოლებ, сравнивать.

**შეტრიალება** (ვა), ზ. მ. მოვატრიალებ, повернуть.

**შეტრფობა** (შევჰხტრფი, -ფოდი; შევეტრფობი, -ფე), ზ. უ. ვეტრფიალები, შევჰხარი, შევჰფრფინავ; любоваться; კაცშ. 23, 25, 228; მარტ. 2—185.

**შეტუხვა** (შევჰტუხავ, -ხე), ზ. მ. მოვრუჯავ, ალანძავ თმასა, опалить, ლევიტ. 2—13.

**შეტუქსვა** (შევჰტუქსავ, -სე), ზ. უ. დავჰტუქსავ, შევრისხავ, побранить, попенять.

**შეტყეპნა** (შევჰტყეპნი ხელი ხელსა, -ნე), ზ. უ. ხელს ხელს შემოვჰკრავ, ტაშსა ვჰცემ, захлопать въ ладоши; რუსუდ. 426.

**შეტყვება**, სხ. შეტყობა, ახსნა განმარტება, объясненіе, истолкованіе; დაბად. 40—8, 12; 41—13, 14; დან. 4—14, 15; ანდრ. 95; ან შედარება, შეთანხმება, сопоставленіе, сравненіе; 2 კორ. 6—15; 10—12; კაცთა შეტყვებითა, по сравненію людей, ალბ. 89; (შევატყვევებ, -ვე), ზ. მ. წინა დავუდებ, შევადარებ, შევატოლებ, შევასწორებ, сопоставлять; сравнивать; 1 კორ. 2—13; -თავსა თვისა, сравнивать себя, 2 კორ. 10—13; შევატყვევებ კაცსა სიკეთე-სიავესა, ვისრ. 90; навлечь на человѣка дурное и хорошее; ვისრ. 90, (შევეტყვევები, -ვე), ზ. თვ. ვეთანხმები, ვეთვისები, ვედარები; შევეხები, მივეჩემები; соотвѣтствовать, согласоваться; равняться; относиться; სიბრძ. სოლომ. 4—3; საქმ. 15—15; გალატ. 4—26; ბუჟ. 13; 1 ქართლ. 6, 7; კაცშ. 355; მარტ. 1—75; შევეტყვები მართალთა, я присоединяюсь къ праведнымъ; მარტ. 1—122; პირველნი ნიშანნი ეკლიპტიკისა შეეტყვებიან თთვეთა: მარტსა, აპრილსა და მაისსა; первые знаки эклиптики соотвѣтствуютъ мѣсяцамъ: марту, апрѣлю и маю; ღეორღ. 9; შეგვეტყვების, ე. ი. შეგვეტყობა ან შეგვეფერება; ვეფხ. 740; замѣтно на насъ; пристойно, прилично намъ; **შეტყვებული**, მიმ. слитый, соединенный, согласованный, კოლას. 2—2; თან შეტყვებული სიყვარულითა, соединенный любовью; მარტ. 2—181.

**შეტყვევა** (შევიტყვევ, -ვიე), ზ. მიჩ. ტყვედ მივიღებ ან შემოვიყვან; ბუჟ. 19, плѣнить, взять въ плѣнъ.

**შეტყვევლა** (შევიტყვევლავ, -ვლე ხელსა), ზ. მ. ტაშს დავუკრავ, бить въ ладоши; დარეჯ. 14, 144.

**შეტყობა**, სხ. узнаніе, дознаніе; (ვა), ან შევატყევ, 3 პ. შეატყვა, ვისრ. 22, 132), ზ. მ. შევამცნევ, შევამჩნევ; замѣчать, примѣчать; смекать; узнавать; დარეჯ. 87; ვისრ. 39; შემატყე, ты замѣтилъ во мнѣ; (ვი), ზ. მიჩ. ვჰხცნობ, გავიგები, ვჰტყობულობ, узнавать; სიბრ. 116, 137; შემიტყვია, я узналъ, ვეფხ. 90; (ვუ), ზ. მიჩ. შევუმჩნევ, подмѣтить за кѣмъ что; ჩონგ. 93; (შევიტყობი, -ყე), ზ. ვ. გავიგები, узнаваться; (შევეტყობი, -ტყე, ან შევეტყვები, -ტყვე), ზ. თვ. შევენიშნები, გამოვჰჩნდები, замѣчаться, показываться, ვეფხ. 236; 740; კარგი და კეთილი წელიწადი მოვიდეს გაზაფხულს შეეტყობა, когда наступаетъ хорошій годъ, то это видно по веснѣ; ვისრ. 52; სიბერე შეეტყობოდა, замѣчалась старость; რუსუდ. 214; დარეჯ. 2—81.

**შეტყორცა, -ცნა** (ვჰ, შევჰხტყორცნი, -ნე), ზ. მ. გავისვრი, გარდავაგდებ, შევისვრი, бросить, кинуть напр. стрѣлу; ვეფხ. 974, ვისრ. 199, 108, სიბრ. 63.

**შეტყუბება**, ნ. შეტყუპება, შეტყუპვა.

**შეტყუება, -ებით**, ზზ. обманомъ; 6 ალბ. (ვა), ზ. მ. მოვაცთუნებ, მოვალორებ, მოვატყუებ, вводить, вовлекать въ обманъ; დარეჯ. 2—96; სამ. ვახტ. 225; подмѣнить, (შევიტყუებ, -ვე), ზ. მიჩ. მოტყუებით შევიყვან; заманивать куда обманомъ; სამ. ვახტ. 225; შემიტყუებია, я ввелъ его въ обманъ; (შევეტყუები, -ვე), ზ. თვ. ქურდულად შევუვალ ვისმე, входить къ кому украдкою, вкрадываться; ვეფხ. 1394; ქილ. 357, 722; 2 ქართლ. 204; გივი ამილახვარი შეეტყუა გორის ციხეს, гиви Амихваръ обманомъ вошелъ въ горійскую крѣпость; 2 ქართლ. 91.

**შეტყუვილი**, ს. ტყუვილი ან ცილი, ложь, клевета; ფსალ. 40—10; მარტ. 1—157.

**შეტყუპება, -პვა** (ვა), ზ. მ. ტყუპად გავხდი, გავაერთებ; сливать, соединять въ одно; ვეფხ. 1041.

**შეუავებელი**, невредимый, არ შეავებული, неповрежденный.

**შეუბედავი**, ნ. გაუბედავ, несмѣлый.

**შეუბეზრებელი**, ზედ. ненаскучаемый.

**შეუალი**, ნახე შეუვალი, ვეფხ. 1035.

**შეუბეზღებელი**, ზედ. ბრალ დაუდებელი; პირ დაუყოფელი; неподлежащій обвиненію; **შეუბეზღებლობა**, ს. ბრალ-დაუდებლობა; неповинность.

**შეუბმელად**, ზზ. უომრად, безъ боя, **შეუბმელი**, ზედ. უომარი, ომ-გარდუხდელი, не вступившій въ борьбу; ალბ. 40; ვისრ. 15; **შეუბმელობა**, ს. უომრობა, безъ боя; ყარამ. 393.

**შეუბნება** (ვა), ზ. მ. ვალაპარაკებ, заставить говорить; (შევეუბნები, -ბნე), ზ. თვ. გაველაპარაკები, вести переговоры; 1 ქართლ. 207.

**შეუბორკილებელი**, ზედ. ბორკილ დაუდებელი; незакованный въ желѣзо; **-კილებლად**, ზზ. უბორკილოდ, безъ оковъ, რუსუდ. 925.

**შეუბრალებელი**, ზედ. სიბრალულის არ მქონი, безжалостный; ვისრ. 159; ქილ. 55; **შეუბრალებლობა**, ს. სიბრალულის არ ქონება, безжалостность.

**შეუგებელი**, ზედ. გაუგებელი; უცნობი; непонятный; невѣдомый, неизвѣстный; რუსუდ. 658; ქილ. 65, 311, 457; 669; ან **შეუგნებელი**, ახირებული, несмѣтливый; несговорчивый; ქილ. 200, 300.

**შეუგვანებელი**, ზედ. შეუფერებელი, непристойный, неприличный; ლუკ. 17—1.

**შეუგვარი**, იგივე შეუგვანებელი, непристойный; რუსუდ. 243; -რად, ზზ. **შეუფერებლად**, непристойно, ვისრ. 191.

**შეუგზნებელი**, ზედ. რაც არ დაიწვის, несгораемый.

**შეუგინებელი**, ზედ. უბიწო, непорочный; იაკობ. 1—26; 1 ქართლ. 342; **-ბლობა**, ს. უბიწობა, непорочность; მარკ. 1—28; -რჯულისა, непорочность вѣры.

**შეუგნებელი**, ზედ. გაუგებელი; მიუმხვდარი; непризнательный, безсовѣстный; непонятный, непостижимый; несметливый;; დაუნახავი შეუგნებელი, უსვინიდისო; ქილ. 84, 170; **შეუგნებლად**, ზზ. გაუგებლად, უცნობოდ, безъ вѣдома; ვეფხ. 744.

**შეუგონებელი**, ზედ. გაუგებელი, невразумительный, ერისთ. 144.

**შეუგრძნოდ**, ზზ. უგრძნობელად, нечаянно, 2 ქართ. 262, 296.

**შეუდარებელი**, **შეუდარო**, ზედ. უმსგავსო, უებრო, безподобный; ვეფხ. 32; ქილ. 116.

**შეუდგამი**, ზედ. ნ. თვალ-შეუდგამი; შეუდგმელი, მაგალ. თავ შეუდგმელი, неполный; შეუდგმელი სიღრმე, необозримая бездна, მარკ. 1—173.

**შეუდებლობა**, ს. იხმარება თავს შეუდებლობა, ე. ი. გარეწრობა, невниманіе, გორგ. 249.

**შეუდრეკელი**, ზედ. მოუდრეკელი; შემმართებელი; упругій; стойкій; непоколебимый.

**შეუვალი**, ზედ. უვალი; მიუვალი მაგალ. ციხე; непроходимый; неприступный; დარეჯ. 2—20; მროვ. 16; ყოვლისა ბეგარისაგან შეუვალი, свободный отъ всѣхъ податей и сборовъ; გუჯ. 9, ხელ-შეუვალ, неприкосновенный, неоспоримый; შეუვალი მთა, непроходимая гора; 1 ქართლ. 16; შეუვალი სიტყვა, неоспоримое слово; 1 ქართლ. 313; შიშ-შეუვალი, неустрашимый; ვეფხ. 1035; **შეუვალობა**, ს. მიუხვლელობა; შეუდავებლობა, ხელ უხლებელობა; непроходимость, непреступность; неприкосновенность, безспорность; **შეუვალობა წყლისა**, непроницаемость водою.

**შეუვიწყებელი**, ზედ. დაუვიწყებელი, незабываемый.

**შეუვსებელი**, ზედ. დაუშრეტელი; неугасимый; неполный.

**შეუზარებელი**, ზედ. დაუზარებელი, неутомимый.

**შეუზღვეველი**, ზედ. გარდაუხდელი, невознаградимый.

**შეუზღუდავი, -დი**, ზედ. უსამზღვრო, безграничный, неограждённый, ჩახრ. 12.

**შეუთვისებელი**, ზედ. არ შეთვისებელი, დაუნწვეველი; неусвоенный.

**შეუკადრებელი**, ზედ. შეუფერებელი, непристойный, 1 ქართლ. 282.

**შეუკაზმავი**, ზედ. უიარაღო, невооруженный; ვისრ. 190,

**შეუკეცელი**, ზედ. დაუკეცელი, несложенный, მარკ. 2—10.

**შეუკითხავი**, ზედ. დაუკითხავი, неполучившій позволенія; **შეუკითხავად**, ზზ. დაუკითხავად, безспросу, სამ. ვახტ. 231; გორგ. 264; ქილ. 154.

**შეულევნელი**, ნ. მოულევნელი.

**შეულპობელი**, ზედ. დაულპობელი, негніючій.

**შეუმზადებელი**, ზედ. მოუმზადებელი, неприготовленный.

**შეუმთხვეველი**, ზედ. მოუმხვდარი; неслучайный; შეუმთხვევლად, ზზ. 1 ქართლ. 334.

**შეუმღვრეველი**, ზედ. ალუმღვრეველი, невозмутимый.

**შეუმსგავსებელი**, ზედ. უმსგავსო, неправдоподобный, неприличный.

**შეუმუსრავი, -სრველი**, ზედ. დაურღვეველი, несокрушимый.

**შეუმუშავებელი**, ზედ. უმუშავებელი მაგ. მიწა. необработанный.

**შეუმწიკვლებელი**, ზედ. შეუბილწებელი, непорочный, ალექს. 58; **შეუმწიკვლებელობა**, ს. შეუბილწებლობა, непорочность; ქილ. 634.

**შეუმჭკნარი**, ზედ. დაუმჭკნარი, неувядшій.

**შეუნანელი; -ნებელი**, ზედ. მოუნანებელი, нераскаянный, 2 კორ. 7—11.

**შეუნანებლობა**, ს. არ შენანება, нераскаяніе.

**შეუნახავი**, ზედ. მაგალ. თავ-შეუნახავი, თავის გაუფრთხილებელი, неосторожный, **შეუნახაობა**, ს. არ შენახვა, несбереженіе, непрятанье; ქილ. 681; **შეუნახველობა**, ს. არ დაკრძალვა, небережливость; სომხ. სამ. 236.

**შეუნდობარი, -ბელი, -ბი**, ზედ. ნება დაურთველი, непозволенный; სამ. ვახტ. 218; ცომ. 68. არ მისატევებელი, непростительный; გუჯ. 19; 26; 1 ქართლ. 172.

**შეუნიშნავი**, ზედ. დაუნიშნელი, незамѣченный.

**შეუნჯება** (შევიუნჯებ, -ჯე), ზ. მ. დავუნჯებ, собрать, накопить богатство.

**შეუორთქლებელი**, მაგალ. სარკე, нетусклое зеркало; ქილ. 240.

**შეუორგულებელი**, ზედ. გულ გამოუცვლელი, სარწმუნო, неизмѣнный, вѣрный; მოხეს. სამ. შესავალი; სამ. ვახტ. 204; 1 ქართლ. 336; იაკობ. 3—17.

**შეუპოვარი, შეუპოველი**, ზედ. უგლიმი, არა მქონი შიშისა ან რიდისა, дерзскій, упрямый, непослушный; გორგ. 249, 288, ვეფხ. 675; **შეუპოვრობა**, ს. უგლიმობა, არ ქონა შიშისა ან რიდისა; дерзость, упрямство, გორგ. 288; ვისრ.

69, 41, (ვჰშეუპოვრობ, -რე), ზ. უ. ვუხიაკობ, ვურჩობ, упрямиться, **შეუპოვრობით, შეუპოვრად**, ზზ. ურჩად, упрямствомъ.

**შეურაცხება**, ს. დაწუნება, უკადრისად მიღება, униженіе, презрѣніе; пренебреженіе; обида; безчестіе; ფსალ. 30—19; 34—16; 1 ქართლ. 532; ერისთ. 2—93; (შევურაცხებ, -ხე), ზ. მ. დავიწუნებ, არა ფრად ჩავაგდებ, презирать, ни вочто не ставить; пренебрегать; **შეურაცხი**, ზედ. ცუდი, დაწუნებული, презрѣнный; пренебреженный; ფსალ. 14—7; **შეურაცხ ქმნა** (-ვიქმ, ვჰქმენ), ზ. უ. უგულებელს ვჰყოფ, презирать, пренебрегать кѣмъ; რომ. 14—10; საქმ. 4—11, გალატ. 6—7; **შეურაცხ ყოფა** (ვჰყოფ), ზ. მ. ბიაბრუდ გავხდი, არა ფრად ჩავაგდებ, უპატიოდ გავხდი; обезчестить, пренебречь; მარკ. 7—9; ლუკ. 7—30; გალატ. 4—11; 2 ქართლ. 176; შეურაცხ მყო, онъ пренебрегъ меня, შეურაცხ ყოფა რჯულისა, нарушить законъ; შეურაცხ-მყოფელი, მიმ. ни во что не ставящій, презирающій.

**შეურევნელი**, ზედ. აღურეველი, несмѣшанный, მარტ. 2—56; გუჯ. 20; ანდრ. 110, -ბუნება, природа естественная, безъ примѣси; მარტ. 1—339; **შეურევნელობა**, ს. აღურევლობა, неимѣніе смѣси; კავშ. 270.

**შეურვება**, სხ. печаль, забота; (ვა), ზ. მ. დავაღონებ, დავაფიქრებ, შევაწუხებ, опечалить, озаботить, безпокоить; ვეფხ. 850; 1480; შემაურვებ, опечаливаешь меня; 2 მეფეთ. 13—25; ანდრ. 21, შევიურვებ, -ვე), ზ. მიჩ. დავჰღონდები, შევჰსწუხდები, опечалиться, საქმ. 21—10; -გულსა, опечалить себя, ვეფხ. 157; **შეურვებული გული**, стѣсненное сердце.

**შეურიგებელი**, ზედ. непримиримый.

**შეურიგებლობა**, ს. непримиримость.

**შეურიდებელი**, ზედ. დაურიდებელი, незастенчивый, смѣлый.

**შეურღვეველი**, ზედ. დაუქცეველი, неразрушимый.

**შეურყეველი**, ზედ. შეუძრველი, მტკიცე, непоколебимый, твердый; გუჯ. 1; -ფიცი, ненарушимая клятва.

**შეურყვნელი**, ზედ. წაუმხდარი, непорченный.

**შეურჩომელი**, ზედ. დაურჩენელი, неостающійся; ყარამ. 392.

**შეურცხვენელი**, ზედ. ურცხვი, безстыдный.

**შეურწყამი, შეურწყმელი**, ზედ. არ შემდგარი ნაწილთაგან, несоставной; კავშ. 302; ქმნილ. წ. 7.

**შეუსადარობა**, ს. უგრძნებელობა, безчувствіе.

**შეუსახავი**, ზედ. დაუსახავი, невообразимый, ჩახრ. 45.

**შეუსვარელი**, ზედ. შეუსვრელი, незапачканный.

**შეუსაზღვრებელი**, ზედ. საზღვარ დაუდებელი, безграничный; გუჯ. 20.

**შეუსახელებული**, ზედ. непоименованный.

**შეუსვენებელი**, ზედ. მოუსვენებელი, неимѣющій отдыха; დავრ. 43; -ბლად, ზზ. безъ отдыха; 2 ქართლ. 532.

**შეუსვლელობა**, ს. არ შესვლა, невхожденіе; ყარამ. 228.

**შეუსვრელი**, ზედ. არ გასვრილი, незапачканный, ქილ. 204.

**შეუსმენელი**, ზედ. ურჩი, არ გამგონი, непослушный.

**შეუსრულებელი**, ზედ. არა სრული, неоконченный; **შეუსრულებლობა**, ს. არ სრულობა, неоконченность; неполнота; ქილ. 696.

**შეუსწავლელი**, ზედ. უცნობი, незнакомый, неизвѣстный; необученный.

**შეუსწორებელი**, ზედ. გაუსწორებელი, გაუმართავი; უებრო, უმაგალითო; несвѣренный; безпримѣрный, неподражаемый; 1 ქართლ. 243; 2 ქართლ. 6.

**შეუსხლავი**, ზედ. არ შესხლული, неподрѣзанный (лоза); ქილ. 434.

**შეუსჯელად**, ზზ. დაუსჯელად; неосужденно.

**შეუტყვებელი**, ზედ. შეუდარებელი, несравненный, მარტ. 1—31.

**შეუტყობარი, შეუტყობელი**, ზედ. უცნობელი, უცოდნელი, неизвѣстный, невѣдомый, непроницаемый; სამ. სომხ. 332, 374; ქილ. 353, 559; **შეუტყობრად, -ბლად**, ზზ. უცნობელად, безвѣдома; 2 ქართლ. 543; **შეუტყობრობა, -ბლობა**, ს. არ ცნობება, непредувѣдомленіе; რუსუდ. 936, 945; ქილ. 136.

**შეუფერებელი**, ზედ. არ შესაფერი, არ საკადრისი, неприличный, непристойный; რუსუდ. 893; ზოგჯ. უტოლო, უებრო, მაგალ. სვიანი და შეუფერებელი ხელმწიფე; ვისრ. 2; безподобный, несравненный; შეუფერებლობა, ს. неприличіе.

**შეუფლობელი**, ზედ. დაუმონებელი, непокоримый; ჩახრ. 43, **შეუფლობელობა**, ს. დაუმონებლობა, непокорность; ვისრ. 164.

**შეუქმარი**, ზედ. უქნელი, несдѣланный, ვისრ. 154; ბოლო შეუქმარი, ე. ი. ბოლო მოუღებელი, დაუსრულებელი, нескончаемый.

**შეუქნელი**, ზედ. არ დაბადებული, несозданный, ან მოუხარშავი, неваренный, ვეფხ. 267.

**შეუღლება**, სზ. бракосочетаніе, (შევაუღლებ, -ლე, 3 პირი შეაუღლა ან შეაუღლონ; ან შევუღლამ); ზ. მ. შევრთავ ქორწინებითა; მროვ. 40; ალექს. 31, 94; მატ. 19—5; ან შევაბამ ხართა, დაბად. 46—29; сочетать, соединять брачными узами; запрягать воловъ и т. п.; (შევეუღლები, -ლე, შევეუღლდები), ზ. თვ. сочетаться бракомъ, ან სხვას დედაკაცთან მეუღლეობის უღელს გავსწევ, сожительствовать; ღრამ. 11, **შეუღლ-ვილი**, მიმ. соединенный, ანდრ. 69.

**შეუღონოება** (ვჰღონოვდები), ზ. ვდ. опечалиться.

**შეუყოვნებელი**, ზედ. დაუგვიანებელი, немѣдленный.

**შეუყოფლად**, ზედ. შეუხებლად, ხელ-უხლებლად, неприкосновенно, 1 ქართლ. 337.

**შეუყრელი**, ზედ. დაუხვედრი; ვეფხ. 112; ქილ. 423, **შეუყრელობა**, ს. ერთმანეთის არ ნახვა, ან შეყრა, რუსუდ. 388.

**შეუშინებელი**, ზედ. უშიშარი, неустрашимый; **შეუშინებლობა**, ს. უშიშრობა, неустрашимость; მირ. 35.

**შეუშნოვება** (ვა), ზ. მ. дѣлать не пригожимъ.

**შეუშლელი**, ზედ. გამოუცვლელი, неизмѣняемый; -ლელად, ზზ. неизмѣняемо; ხომს. ხამ. 5.

**შეუშრეტელი**, ზედ. დაუვსებელი, გაუქრობელი, неугасимый.

**შეუშრობელი**, ზედ. მარადის ხველი неосушимый, ვეფხ. 1593; ვისრ. 62.

**შეუჩვევარი**, **-ჩვეველი**, ზედ. დაუჩვეველი, непривычный.

**შეუცდენი**, ზედ. непогрѣшимый.

**შეუცვალებელი**, **შეუცვლელი**, ზედ. გამოუცვლელი, неизмѣняемый; მარკ. 2—96; მეცამ. 23; -ბლად, ზზ. безъ измѣненія; **შეუცვლელობა**, ს. გამოუცვლელობა, неизмѣняемость; ვეფხ. 1539.

**შეუმცდარი**, მიუმცდარი, безошибочный.

**შეუცოდავი**, **შეუცოდარი**, **-დველი**, **-დელი**, ზედ. უცოდავი, непогрѣшимый; безгрѣшный; невинный, რუსუდ. 855; ვისრ. 47; შეუცოდველობა, ს. **უცოდავობა**, непогрѣшимость, невинность; ვისრ. 24.

**შეუცილებელი**, ზედ. неоспоримый.

**შეუცილებლობა**, ს. неоспоримость.

**შეუძლებელი**, ზედ. არ შესაძლებელი, невозможный; **შეუძლებელია**, это не возможно, შავთ. 62, ქილ. 162, 487; **შეუძლებელობა**, **-ბლობა**, ს. არ შეძლება, невозможность, რუსუდ. 929; 2 ქართლ. 351; ფილოს. ბაუმ. § 18; მაკ. 19—26.

**შეუძლეველი**, ზედ. უძლეველი, непобѣдимый, ჩახრ. 44.

**შეუძრავი**, **შეუძრველი**, ზედ. უძრავი, დაუძრველი; неподвижный; непоколебимый; ებრ. 6—18; 1 ქართლ. 437; ვისრ. 139; შეუძრავად, ზზ. დაუძრველად, неподвижно; **შეუძრველობა**, ს. დაუძრველობა, неподвижность, მარკ. 1—121.

**შეუწევნელი**, ზედ. უშემწეო, безпомощный.

**შეუწერავი**, **შეუწერადი**, ზედ. აღუწერელი, неописанный, კავშ. 178.

**შეუწველი**, ზედ. დაუწველი, неопалимый, несгораемый.

**შეუწონელი**, ზედ. განუზომელი, უფიქრებელი, несоразмѣрный; необдуманный; ვისრ. 167; -საქმე, необдуманное дѣло; ვისრ. 11; -სიტყვა, необдуманное слово; ვისრ. 58.

**შეუწყალებელი**, ზედ. უწყალო, безмилосердный; **შეუწყალებლად**, ზზ. უწყალოდ, немилосердно.

**შეუწუხებელი**, ზედ. არ შეწუხებელი, необезпокойваемый; მროვ. 63, **შეუწუხებლობა**, ს. არ შეწუხებულება, необезпокоиваемость, ქილ. 669.

**შეუწყალებელი**, ზედ. безжалостный, **-ბლობა**, ს. безжалостность.

**შეუწყვეტი**, ზედ. გაუწყვეტელი, непрерывный.

**შეუწყნარებელი**, ზედ. მოუსვენარი, неугомонный; ან არ მიღებული რიგიანად, неуважаемый, **შეუწყნარებლობა**, ს. არაფრად მიუჩნევლობა, неуважаемость; ალექს. 54.

**შეუწყინარი**, ზედ. უწყინარი; спокойный, გორგ. 42.

**შეუწყობელი**, ზედ. მოუმართავი, нестройный; შეუწყობლობა, ს. მოუმართაობა, нестройность; მარკ. 1—115.

**შეუჭირვებელი**, **-ველი**, ზედ. უზრუნველი, უნაღველო, беззаботный, безпечный; შეუჭირვებლად, ზზ. безъ труда, ვისრ. 89.

**შეუჭმელი**, ზედ. არ შეჭმული, несъѣденный.

**შეუჭრეთელი**, ზედ. შეურყეველი, непоколебимый, ბუჟ. 8.

**შეუჭრელი**, ზედ. несрѣзанный, ბუჟ. 26.

**შეუხებელი**, ზედ. ხელ უხლებელი, нетронутый, непочатый; 1 ქართლ. 90; მარკ. 2—184.

**შეუჯდომელი**, ზედ. უმჯდარი, неносидѣвшій.

**შეუჯერებელი**, ზედ. დაუჯერებელი, неимовѣрный; невѣроятный.

**შეფარადათება** (ვჰფარადათებ), одѣть легкое платье.

**შეფანცვა** (შევჰფანცავ, -ცე), შევჰყრი, бросать вверхъ.

**შეფარდება**, **-და** (შევაფარდებ, ვჰ), ზ. მ. შევადარებ, შევატოლებ, თან-შევჰზომ; смѣрять, сверстывать, сравнивать; სზ. разверстка, შეფარდებით, по разверсткѣ, ან შეფარგლვა, очертить, ხამ. ვახტ. 90; ხამ. ხომს. 213; ან სწორ ნაწილებად დავჰყოფ, разверстать, раздѣлить на равныя части; ხამარ. ვახტ. 104; შემიფარდებ, -დე, ე. ი. შემიზღავ, платишь мнѣ ровною частью, ვეფხ. 766, დაბეჭდ. გამ. (შევუფარდები, -დი), ზ. ვდ. შევუტოლდები, разверстываться; ვახტ. ხამ. 36, (შევიფარდებ, -დე), ზ. მიჩ. შევიტოლებ; сравнить съ собою, ხამ. ვახტ. 36; (შევუფარდებ, -დი), ზ. მიჩ. შევუტოლებ, დავუდარებ, сверстывать съ чѣмъ, ყარამ. 7, **შეფარდებული**, მიმ. разверстанный; ხამ. ვახტ. 104.

**შეფარება**, **-რვა** (ვა), ზ. მ. მივაფანიერებ, მივმალავ; დავჰხურავ; скрывать, прятать; покрыть; შევაფარებ ან შევიფარებ თავსა, укрыться, спрятаться, დავრ. 13; (შევიფარები ან შევეფარები; -რე), ზ. ვ. დახურვილს ადგილში შევალ, укрыться, ვისრ. 11; მროვ. 89; რუსუდ. 789.

**შეფარილება**, (ვა), ზ. მ. შევაფარებ, დავჰმალავ, скрыть, спрятать; ქილ. 522; 36, 377.

**შეფარილვა** (შევჰფარილავ, -ლე), ზ. მ. გავჰმურავ, замарать въ сажѣ.

**შეფარცხვა** (შევჰფარცხავ, -ხე), ზ. მ. დავჰფარცხავ, боронить.

**შეფეთება**, **შეფეთიანება** (ვა), ზ. მ. დავაფეთებ, испугать спящаго; (შევჰფეთიანდები, -დი), ზ. ვდ. დავჰფეთდები, испугаться, встревожиться.

**შეფეთქა** (ვი), ზ. უ. ვიფეთქ, ავიგზნები, вспыхнуть; ქილ. 462.

**შეფენა** (ვჰ), ზ. მ. დავჰფენ, разостлать; **შეფენილი ნათელი**, освѣщенный свѣтомъ, ფიზიკ. 127; შეფენილი ქალაქი, растилавшійся городъ, მროვ. 43.

**შეფერადება** (ვა), ზ. მ. ფერად ფერადად შევჰღებავ, раскрашивать.

**შეფერება**, **შეფერვა**, **შეფერა**, სზ. украшеніе; согласіе; ტიმ. 24; კაცია 87; შეფერება საყდრისა, убираніе церкви; შეფერებით, ზზ. прилично; подобострастно; გორგ. 299; შეფერება ღვინისა, подкрасить вино; დასტ. 119: (შევჰფერავ, -რე; ზ. მ. მოვჰრთავ; ფერებს შევაწყობ, ამოვურჩევ; убирать, украшать; подбирать краски; ხაბ. ლ;

**შეფერა, შეფერება**, (შევჰფერი, -რე; შევაფერებ, -რე), ზ. უ. შევჰშვენი, შევეტყვევი, შევესაბამები, приличествовать, соотвѣтствовать; ვეფხ. 721, (შევიფერებ, -რე), ზ. მიჩ. კეთილად მივითვლი, შევიწყნარებ, შევითვისებ, შევისაკუთრებ; მოვსთავსდები, გავსძლებ ვისთანმე; принять кого благосклонно, поладить съ кѣмъ; ужиться, сойтись; ქილ. 69; შევიფერებ მძინარობას, притвориться спящимъ; სიბრ. 113; ყოველი კაცი პატივს ვერ შეიფერებს, სიბრ. 39, не всякій любитъ почести, ვეფხ. განმ. 31; (შევეფერები, -რე), ზ. თვ. ვჰშვენი, შევჰშვენი, შევეტყვევი, приличествовать, соотвѣтствовать, დასტ. 105; ბუჟ. 29; შემფერის ან შემეფერება, ე. ი. შემშვენის, прилично мнѣ; ვეფხ. 1292; რუსუდ. 788; შეფერებული, მიმ. украшенный, 1 ქართლ. 4; ყოვლითა სიკეთითა შეფერებული, одаренный всѣми хорошими качествами.

**შეფერხება**, ს. საფეხური კიბისა; გაჩერება, проступъ у лѣстницы; остановка, ივერ. № 1—164, საბ. ლ. ნ. დონდგალი; (ვა), ზ. მ. ставить кого на крѣпкую ногу, торопить, თამარ. 38, შევჰფერხდები, идти нога за ногу, შევიფერხვი, быть связану ногами.

**შეფერხებული**, ზედ. спѣшный.

**შეფრთხობა** (ვა), ზ. მ. დავაფრთხობ, შევაშინებ, испугать, სამ. ხომხ. 381; (შევჰფთხვები), испугаться.

**შეფინება** (შევიფინები, -ნე), ზ. ვ. შევიკუმშები, შევიხრუსტები; сжаться, свернуться; ბუნ. კ. 14, 147.

**შეფისვა** (შევჰფისავ, -სე), ზ მ. ფისით გავჰგლეს, обмазать дегтемъ, საბ. ლ.

**შეფიქრება** (შევჰფიქრდები, -დი), ზ. ვდ. დავჰფიქრდები, დავღონდები, задуматься, 2 ქართლ. 105; 207.

**შეფიცება** (ვა), ზ. მ. დავაფიცებ, заставить присягнуть, дать клятву, სამ. ვახტ. 143; 2 ქართლ. 541, 563; ბუჟ. 33.

**შეფიცვა**, სხ. клятва, (შევჰფიცავ, -ცე), ზ მ ფიცს მივჰსცემ, ფიცით დავაჯერებინებ, ვეფხ. 135; 413, 2 ქართლ. 354; клясться, (შევიფიცები, -ცე ან შევიფიცენით, შევიფიცნეთ). ზ ვ. დავიფიცებ, ფიცს ვაძლევთ, поклясться, ვეფხ. 662; რუსუდ. 680; 2 ქართლ. 533; გორგ. 5, (შევიფიცებ, -ცე), ზ. მ. ფიცს გამოვართმევ, взять съ кого клятву.

**შეფლეთა** (ვჰ), ზ. მ. შევჰხევ, порвать.

**შეფლვა** (ვჰ), ზ. მ. დავფლავ, зарыть.

**შეფოთლება** (შევჰფოთლდები, -დი), ზ. ვდ. ფოთლით შევიმოსები, покрываться листьями.

**შეფრენა, შეფრინება, შეფრინვა** (ვა), ზ. მ. მალლა ავაფრენ, заставить летать, ან ფრენით შევიტან, вносить что влѣтая, (შევჰფრინავ, -ნე, შევჰფრინდები, -დი), ზ. უ შელმა ვჰფრინავ, полетѣть; влетѣть; ვეფხ. 1335; (შევჰფრინდები, -დი), ზ. ვდ. მივაფრინდები, მივვარდები, налетѣть, наброситься; -ცხენსა, вскочить на лошадь.

**შეფრეწა** (ვჰ), ზ. მ. დავჰხევ, разорвать.

**შეფრთხობა**, ნ. შეფთხობა; შეფრინება, ნ. შეფრენა.

**შეფრიალება** (შევაფრიალებ, -ლე), ზ. მ. ფრიალით აუშვებ, пустить на воздухъ змѣй или воздушный шаръ.

**შეფრობა**, სხ. შეხამება, раскраска, оттѣнка цвѣтовъ.

**შეფრობილი**, ზედ. ფერად ფერადად შემკობილი, შეხამებული, раскрашенный, ვეფხ. 324, შეჭირვებული, угнетенный, საბ. ლ; თეიმ. განმ. ვეფხ. 322.

**შეფრტვინვა**, (ვჰ), ზ. უ. фиркать.

**შეფრუშვა** (შევიფრუშავ, -შე წარბს), ზ. მ. წარბებს შევიკრავ, нахмуриться.

**შეფრფინვა**, სხ. восторгъ, восхищеніе; სიბრ. 83; შეფრფინვით ელიან, ждутъ съ восторгомъ, რუსუდ. 494, 682, 961; (ვჰ), ზ. უ. შევჰსტრფი, შევჰხარი, востороаться, восхищаться; ვეფხ. 1004, 1054.

**შეფრქვევა** (ვა), ზ. მ. ზედ შევაყრი, შევაბნევ; ვეფხ. 26; (მისი სახელი შეფრქვევით მითქვამს, ე. ი. იმისი სახელი მარგალიტის ან ფულის თავზედ შეყრით მითქვამსა და მიქიაო, съ восторгомъ и похвалою произношу его имя; -წყალსა, окропить водою.

**შეფრცქვნა** (შევჰფრცქვნი, -ქვენ), ზ. მ. კანს შემოვაძრობ, облупить, очистить напр. яблоко.

**შეფრჭკვნა** (შევიფრჭკვნები, -კვენ), ზ. ვ. დავსჭკნები, увядать.

**შეფუება** (შევჰფუვდები, -დი), ზ. ვ. ცომისათვის: გავლვივდები, გავჰფუვდები, о тѣстѣ: подняться; ოსე. 7—5.

**შეფურთხება** (ვა), ზ. მ. შევჰნერწყვავ, плюнуть на кого.

**შეფურცლვა** (შევიფურცლები, -ცლე), ზ. მ. ფურცლით შევიმოსები, одѣться листьями.

**შეფუტუროება** (შევჰფუტუროვდები, -დი), ზ. ვდ. ფუტურო შევიქმნები, гнить о деревѣ.

**შეფუცება**, სზ. заклинаніе, (შევჰფუცებ, -ცე), ზ. მ. შევჰფიცებ, поклясться.

**შეფუშვა** (ვჰ), ზ. მ. მოვშლი, დავჰფუშავ, уничтожать, разрушать.

**შეფუცხვილობა**, ს. შეხრუსტვა, сжатость.

**შეფუცხუნება** (ვა), ზ. მ. встревожить.

**შეფუძნება** (ვა), ზ. მ. საფუძველს ჩავჰყრი, положить фундаментъ, основать.

**შეფქვა** (შევჰფქვავ, -ვი ან შევჰფქვნი, -ვენ), ზ. მ. დავჰფქვავ, წვრილად დავლეწ, შევჰმუსრავ, измолоть; искрошить; сокрушить; ისაი. 36—6, 45—2; იერემ. 50—23; ფსალ. 45—9; 57—6; 106—16; შავთ. 10.

**შეფქვევა** (ვა), ზ. მ. მოვოჭავ, მოვჰთვალავ; осыпать дорогими каменьями; **შეფქვეული**, მიმ. осыпанный, რუსუდ. 153.

**შეფშვნეტა** და

**შეფშხვნა** (შევჰფშხვნი, -ვენ), ზ. მ. შევფჰქვავ, დავჰფშხვნი, წვრილად დავლეწ, искрошить.

**შეფხაჭნა** (შევჰფხაჭნი, -ნე), ზ. მ. შევჰკაწრავ, оцарапать.

**შეფხვნა** (შევჰფხვნი, -ხვენ), ზ. მ. წვრილად დავლეწ, დავჰფხვნი, крошить.

**შეფხვრა** (შევჰფხვრი, -ფხვერ), ზ. მ. ამოვაგდებ, искоренить. [грозить.

**შექადება** (შევექადები, -დე), ზ. თვ. დავემუქრები,

**შექანება** (ვა), ზ. მ. შევარწევ, покачать кого.
**შექანცვა** (შევიქანცები, -ცე), ზ. ვ. დავიღალები, устать, (შევჰქანცავ, -ცე), ზ. მ. მოვჰღალავ, მოვჰსწყვეტ, изнурить, утомить.
**შექეზება** (ვა), ზ. მ. поблажать, потакать.
**შექეიფება** (ვა), ზ. მ. გავამხიარულებ ღვინოს სმით; напоивъ кого развеселить; (შევჰქეიფდები, -დი), ზ. ვდ. გავმხიარულდები, быть на веселѣ; развеселиться, **შექეიფებული**, მიმ. на веселѣ, хмѣльной; კაცია 57. **შექეიფიანება** (შევჰქეიფიანდები, -დი), ზ. ვდ. გავჰმხიარულდები, быть на веселѣ.
**შექვავება** (ვა), ზ. მ. окаменять.
**შექვეითება**, ნ. დაქვეითება.
**შექირავება** (შევიქირავებ, -ვე), ზ. მ. ქირით შევიპირებ, нанять.
**შექიქინება** (შევიქიქინებ, -ნე), ზ. მიჩ. შევიზუზუნებ, ვჰბზუვი, жужжать, ქარი შეიქიქნებს, вѣтеръ воетъ.
**შექიშპება** (ვა), злить; (ვჰ), злиться.
**შექლეშა** (ვჰ), ზ. მ. отломать.
**შექლიბვა** (ვჰ), ზ. მ. подпилить напилкомъ.
**შექმნა, შექნა**, სხ. твореніе, созиданіе; содѣланіе; (შევჰქნი, შევჰქენ; შევჰქმი, -ქმენ; შევიქმ, 3 პირი მრ. შეიქმიან ან შეიქმონენ; უსრ. შევიქმიდი ან შევიქმოდი; სრ. შევჰქმენ. და სხ.; შევეიქმ, შევეიქმენ, ვეფხ. 1370); ზ. მ. დავჰბადებ, გავაჩენ; გავაკეთებ; творить, созидать, дѣлать; დაბად. 1—21, 22; ფსალ. 73—17; ვეფხ. 1; 537; 1 ქართ. 29; სიბრ. 84; შეჰქნა ყვირილი, сталъ кричать; შეგვექმნა ლაპარაკი, мы стали спорить; მოურავ. 56; ზღვასა შეიქმს, образуетъ море; ვეფხ. 350; აზრად შეიქმენ საქმესა, ე. ი. საქმეს აზრით მიხვდებიან; мыслію смекаютъ дѣло; ვეფხ. 363; საცილობელი შეექმნა, вопросъ сталъ спорнымъ; ვისრ. 6; შეჭირვება შეექნა, сталъ стѣсняться, грустить; დარეჯ. 87; შეიქმონენ შიშით კანკალს, страхъ начинаетъ ихъ бросать въ дрожь; (შევუქმნი, ან შევუქმი, -მენ), ზ მიჩ. ვუქმნი, ვუწარმოებ, дѣлать кому что; შევუქმ ჰაერს ძრვასა, заставить воздухъ двигаться, т. е. вызвать въ воздухѣ движеніе; ფიზიკ. 46, შევუქმენით პაემანი, мы назначили имъ срокъ; ვისრ. 46; შევიქმნები, შევიქნები (ქმენ, -ქენ); ზ. ვ. დავიბადები, გავჰჩნდები; გავჰხდები; быть сотворену, создану; становиться, дѣлаться; რომ. 9—28; შეიქმნა, ვითა ლომი, онъ сталъ, какъ левъ; შეიქნა დგრიალი, подиялся топотъ лошадиныхъ ногъ; ბაგე წითლის იაგუნდის მსგავსი ცისფრად შეიქმნა, уста, похожія на красный рубинъ получили блѣдносиній цвѣтъ; ვისრ. 22; (შემქმნი, -მენ), ზ. მიჩ. დამბადებ, გამაჩენ; გამზდი, создаешь меня; дѣлаешь меня; (შემქმნის, შემქნას), ზ. მიჩ. გამაჩინოს, დამბადოს; გამხადოს; пусть онъ создаетъ меня; пусть онъ сдѣлаетъ меня; სიბრ. 17; შემქმნია, შემქმოდის), ზ. მიჩ. გამხდია, стало для меня; შემქნოდა პირი ზაფრანის ფერად; რუსუდ. 581; лице мое сдѣлалось блѣднымъ, какъ шафранъ, ვისრ. 25; მას შექონდა მისად დაზოდ, онъ питалъ къ ней ревность; ვეფხ. 140; (შევექნები, შევექმნები, შევექენ), ზ. თვ. გავუხდები, сдѣлаться, стать; შეექნა სინანული, онъ сталъ раскаяваться; ვისრ. 178; შეგვექნა ლხინი, мы стали веселиться; რუსუდ. 416; შევუქნივარ, онъ создалъ меня, я обязанъ ему жизнью; ვეფხ. 1151; დარეჯ. 2—71; შემიქნიხარ, ты обязанъ мнѣ жизнью, **შექმნილი**, მიმ. созданный; сдѣланный; ვისი შექმნილია, кому онъ обязанъ жизнію; **შექმნულობა**, ს. обдѣлка, работа, შავთ. 39.
**შექნევა** (ვა), ზ. მ. ვაწარმოვებინებ, заставить дѣлать; სიხარბე შეაქნევს კბილთა ღრჭენასა, жадность заставляетъ его скрежетать зубами; ვეფხ. 1191.
**შექოთება** (ვა), ზ. მ. встревожить.
**შექონა** (შემაქვს, შემაქონდა ან შემქონდა), ზ. მ. შევიღებ, შევიტან, вносить; ввозить; ზოგ ჯერმე: მაქვს, მივის, имѣть, გვამი შეჰქონდა საქებარი. она имѣла прелестный станъ; ქილ. 473; რამე კაცის ცნობა შემქონია, съ того времени, какъ я одаренъ человѣческимъ смысломъ, რუსუდ. შეჰქონდა საუბარი; ქილ. 216, онъ велъ бесѣду.
**შექორწილება** (ვა), ზ. მ. დავაქორწილებ, обвѣнчать.
**შექრთამვა**, (ვჰ), ზ. მ. подкупить.
**შექოქლვა** (ვჰ), ზ. მ. ავჰქოქლავ, наметать, сшить па живую нитку.
**შექროლა** (შევჰქრი, სრ. არა აქვს), ზ. მ. შევჰბერავ. вѣять.
**შექროლება** (შევუქროლებ, -ლე), ზ. მ. შევუტევ მაგალ. ცხენსა, броситься на кого, сидя верхомъ, რუსუდ. 296.
**შექსაქვა** (ვჰ), ზ. მ. შევჰხვანჯავ, запутать.
**შექსვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰქსოვ. соткать; связать; (შევექსოვები, -ვე), ზ. ვ. მოქსოვილ ვიქმნები, быть соткану; გამოსლ. 36—10.
**შექსოვა** (შევაქსოვ, -ვე), ზ. მ. ქსოვაში ჩავატან.
**შექუსლვა** (ვჰ), ზ. მ. დეზსა ვჰკრავ. пришпорить.
**შექუჩება** (შევჰქუჩდები, -დი), ზ. ვდ. მოვჰგროვდები, скучиваться, საბ. ლ.
**შექცევა**, სხ. поворотъ, возвратъ болѣзни, напр. лихорадки; თავ-შექცევითება ცხენი, რუსუდ. 352; лошадь была привязана въ противную сторону; (შევაქცევ, -ქციე), ზ. მ. შევაბრუნებ; მოვაბრუნებ, ან უკან მივსცემ; повернуть; поворотить назаъ; возвратить, отдать назадъ; ვეფხ. 1122; ვისრ. 26; რუსუდ. 507; 1 ქართლ. 217; არც მეცნიერება შეაქცევს ღვთის განგებასა, никакая мудрость не отвратитъ Божьяго предопредѣленія; ვისრ. 158; შევაქცევ სიტყვას, отвѣтить, возразить; და მუნ კაეშანთა შექცევია, и тамъ разогнать скуку; დარეჯ. 2, 146; შევაქცევ ზურგს; обратиться къ кому спиною; показать тылъ; რუსუდ. 507; ციებ-ცხელებამ შეაქცია, лихорадка возвратилась, т. е. возобновилась; შევუქცევ პირსა, отвратить отъ кого лице; (შევიქცევი, -ქეც), ზ. ვ. შევჰბრუნდები, идти назадъ, поворотить назадъ; возвращаться; იეზეკ. 1—17; იერემ. 46—5; 2 ქართლ. 268; ვისრ. 169; (შევექცევი, -ქეც), ზ. თვ. დავუბრუნდები; განვერები, возвращаться, быть отдану назадъ; ალბ. 139;

отстраняться; 1 ქართლ. 134; ჯოგი შეექცეს, да отдадутъ ему табунъ назадъ; ალბ. 116; პირშექცეული გოდორი, корзина, обращенная вверхъ дномъ.

**შექცევა** (შევაქცევ, -ქციე), ზ. მ. შევანგრევ, сломать часть зданія; (შევიქცევი, -ქეც), ზ. ვ. დავინგრევი, разрушаться (зданіе).

**შექცევა**, სხ. забава, увеселеніе; (შევაქცევ, -ქციე), ზ. მ. დროს გავატარებინებ სიამოვნით, გავრთობ; забавлять, тѣшить; (შევექცევი, -ქეც), ზ. თვ. ან თავს შევიქცევ; ე. ი. დროს გავატარებ სიამოვნით, განვჰსცხრები, забавляться, веселиться; **შემაქცევარი**, забавляющій, **შესაქცევარი**, увеселительный.

**შეღალვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰქანცავ, მოვსწყვეტ; утомить, (შევიღალვი, -ლე), ზ. თვ. მოვსწყდები, утомиться, устать.

**შეღამება**, ს. сумерки, наступленіе ночи; ვისრ. 35, 196; (შევაღამებ, -მე); ზ. მ. დავაღამებ; დავაბნელებ; ვეფხ. 1534; проводить ночь; затемнять; (შევჰღამდები, -დი), ზ. ვდ. შევჰბინდდები, შევჰმწუხრდები, დავღამდები; стемнѣть, смеркаться; ვეფხ. 1090; ვისრ. 7, 20; დარეჯ. 2—112; (შემიღამდება, -ბის: -მდა), ზ. მიჩ. застаеть меня ночь; ვეფხ. 833; გული შემიღამდა ცრილით, слезы стѣснили мое сердце; რუსუდ. 401; შეღამებით გათენებამდინ, съ сумерекъ до разсвѣта; ვისრ. 35; შეღამება ლოცვითა დღისა, проводить день до сумерокъ въ молитвѣ; 1 ქართლ. 77.

**შეღება** (შევიღებ, -ღე), ზ. მ. შევიტან, вносить, ვეფხ. 265; ქილ. 692, (შევიღები, -ღე), ზ ვ. შევიტანები, быть внесену, შევიღებ თავსა, укрыться, ვისრ. 142.

**შეღება, -ბვა** (შევღებ, შევჰღებავ: -ბე), ზ. მ. საღებავში გავავლებ, დავჰფერავ, ჩავაფერადებ; красить, окрашивать; შევიღებავ თმასა, красить себѣ волосы; (შევიღებები, -ბი), ზ. ვ. შეღებულ ვიქნები, окраситься, ვეფხ. 77; ვისრ. 142, 198; დედა შავით შევუღებო, რუსუდ. 210; мать одѣну въ трауръ.

**შეღება** (ვა, მაგალ. კარსა), отворить дверь, დაბად. 47—15.

**შეღებულობა**, ს. შეღება, окраска.

**შეღერება** (შევუღერებ, -რე), ზ. მ. მოვუღერებ რასმე დასაკვრელად, замахнуться, чтобы ударить.

**შეღერება** (შევღერდები, -დი), ზ ვდ. ღერებ გავიმაგრებ (მცენარეთა თვის), стволиться, дѣлаться стволистымъ, **შეღერებული**, ზედ окрѣпшій на корнѣ растеніе; возмужалый; подростокъ.

**შეღერღა** (ვჰ), ზ. მ. შემოვჰკიკნი, огрызть.

**შეღეჭა** (ვჰ), ზ. მ. დავღეჭ, დავჰსცოხნი, жевать.

**შეღვენთება** (ვა), ზ. მ. დავაწვეთებ, накапать.

**შეღვინება, შეღვინიანება** (შევჰღვინიანდები, -დი), ზ. ვდ. დავითვრები, опьянѣть, (შევაღვინიანებ, -ნე), ზ. მ. დავათრობ, напоить до пьяна.

**შეღჳლარჭნა** (შევიღჳლარჭნები, -ჭნე), ზ. ვდ. მოვიბლუნძები, შევბრუქდები, съежиться, скорчиться.

**შეღიმვა** (შევჰღიმავ), улыбаться.

**შეღიმება** (ვა), заставить улыбнуться.

**შეღვრა** (შევჰღვრი, -ღვარე), ზ. მ. დავჰღვრი, пролить, (შევაღვრი, -ღვარე), ზ. მ. წყალს შევასხამ, лить на кого, **შეღვრილი, შენაღვარი**, მიმ. пролитый.

**შეღირება** (ვა), ზ. მ. დავაფასებ, оцѣнять, считать во что либо; ალბ. 58.

**შეღმა**, ზზ. პირ აღმა вверхъ; შეღმა შესროლა, бросить вверхъ; შეღმა ყურება, смотрѣть вверхъ; გუჯ. 10.

**შეღმართ**, ზედ. უკან, назадъ, вспять, 1 ქართლ. 220, 224; დარეჯ. 13.

**შეღმართი**, ს. აღმართი, восходъ на гору, სიბრ. 148;

**შეღმეჭა** (შევიღმეჭ, -მიჭე), ზ. მ. შევიჭმუხნი პირსა, წარბებს შევიკრავ. наморщить лобъ, (შევიღმიჭები, -ჭე), ზ. ვ. შევიჭმუხნები, наморщиться.

**შეღმეჭილობა**, ს. დაღმეჭილობა, морщина.

**შეღობვა** (ვჰ), ზ. მ. огородить.

**შეღნიოშება** (ვა), ზ. მ. გავაფინთებ, გავასძაგლებ, омерзить.

**შეღონება**, სხ. печаль, (ვა), ზ. მ. დავაფიქრებ, შევაურვებ, опечалить, заставить задуматься; ალექს. 144; ქილ. 440; (შემაღონებ, -ნე), ზ. მიჩ. ты печалишь меня; (ვი), задуматься, (შევჰღონდები, შევუღონდები, -დი), ზ. ვდ. შევჰსწუხდებ, შევურვდები; опечалиться, задуматься; **შეღონებული**, მიმ. опечаленный; ქილ. 438.

**შეღორძება**, ს. окрѣпнуть.

**შეღრაკნა** (შევიღრაკნები, -კნე), ზ. თვ. მოვიკრუნჩხები, скорчиться, съежиться.

**შეღრაჭუნება** (ვა), ზ. მ. კბილებს ვაწკაწკებ, скрежетать зубами.

**შეღრეკილი**, ზედ. შეკაკული, сгорбленный.

**შეღრენა** (შევიღრენ, -რინე პირი), ზ. უ. პირს დავაღებ, разинуть ротъ.

**შეღრეჯა** (შევიღრეჯ, -რიჯე), ზ. მ. შევიღმეჭ პირსა, морщить лице.

**შეღრიალება** (ვჰ), ზ. უ. ვჰყვირი უშვერად, ревѣть.

**შეღრმავება** (ვა), ზ. მ. ღრმად გავსჭრი, углублять.

**შეღრძობა** (ვი), ზ. უ. ვიღრძობ, свихнуть.

**შეღუდუდება**, ნ. **დაღუდუდება**; **შეღჳრა**, ნ. შესხმაწყლისა.

**შეღუნვა** (ვი თავსა) ზ. მ. თავს ჩამოვჰკიდებ, опустить голову.

**შეყბედა** (ვი), ზ. უ. წამოვროშავ, проболтать.

**შეყოლვა**, ნახე შესარვა.

**შეყენება**, სხ. остановка, задержка; ერისთ. 99, კაცის შეყენებით, подстрекательствомъ, ზ. მ. შევადგენ, ფეხზედ დავადგენ, დავაყენებ, დავიჭერ ერთს ადგილს, ფეხს არ მოვაცვლევინებ; შევაგდებ მაგალ. საპყრობილეში, დავაპატიმრებ; ставить, поставить, остановить, удержать; задержать, заарестовать; საქმ. 26—17; მათ. 14—3; ლუკ. 5—3; 2 პეტრ. 2—4; რომ. 12—30; გალატ. 3—22; დავუშლი, ნებას არ მივჰსცემ, запретить; ლევიტ. 11—20; შევაყენებ საქმეს, остановить дѣло; შევაყენებ ციხეში გუშაგს, поставить въ крѣпости гарнизонъ; 2 ქართლ. 43; 493; შევაყენებ საპყრობილეში, заключить въ тюрьму; ცომ. 133; ანდრ. 144; შევაყენებ ზვრად, посвятить

кого въ монахи; შევაყენებ წყალს, запрудить воду; ქილ. 294; (ვი წვერს, ულვაშს, -ნე), ზ. მიც. გამოვიშვებ წვერს, ულვაშს; отростить себѣ бороду, усы; (შევუყენებ, -ნე), ზ. მიც. შევუდგამ; подставить, -კაცსა, подослать кого либо; 2 ქართ. 541; სიბრ. 85; ანცონ. 4—51; გორგ. 36, შევუყენ მოღალატეთა, подослать къ кому измѣнниковъ; შევუყენებ ყვირილს 120 ხარიღ. начать кричать; სიბრ. 135; (შევიყენები, -ნე), ზ. მ. შევიდგინები; შევიგდები; შევიცვი; быть остановлену; арестовану; заключиться; ფსალ. 16—10; (შევეყენები, -ნე), ზ. თვ. დავხდგები შესაფარს ადგილს, შევეფარები, стать подъ кровлю, подъ сѣнь и т. д. გამოსლ. 14—3; ანდრ. 129; შევეყენები ბერად; поступить въ монахи; **შეყენებული**, მიმ. остановленный, ცივად შეყენებული, застуженный (кушанье); შეყენებულია, это запрещено; ლევიტ. 11—20; ბერად შეყენებული, постриженный въ монахи.

**შეყეფა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰყვები ყეფას, залаять.

**შეყვა** (შევჰყავ, შევყევი), ნახე **შეყოფა**.

**შეყვავება** (შევუყვავებ, -ვე), ზ. მ. დავუყვავებ, დავუტკბები, обласкать.

**შეყვანა, შეყვანება**, სს; введеніе; ლუკ. 2—27; (ვი), ზ. მ. შევავლენ, შემოვავლინებ, вводить, ისაი. 16—19; შემიყვან, вводишь меня, შევიყვანები, -ნე), ზ. ვ. შევივლინები, быть введену, **შეყვანინება** (ვა), ზ. სხმ. შევავლინებინებ, приказать ввести; დავრ. 37.

**შეყვარება** (ვა), ზ. მ. ვისისამე სიყვარულს დავუნერგავ; заставить любить; ჩონგ. 144; -თავს, заставить полюбить себя, (ვი), ზ. მ. შევიწყნარებ, შევითვისებ სიყვარულით, полюбить; 1 იოან. 4—19; რომ. 8—38; გალატ. 5—14; შემიყვარებ, ты полюбишь меня; იოან. 13—34; ვისრ. 134; (შევუყვარდები, შევჰყვარდები, -დი), ზ. ვდ. შევუთვისდები სიყვარულითა, онъ начинаетъ любить меня, მარკ. 10—21; ალბ. 105; ვისრ. 179; დავრ. 188; შემიყვარდები, я полюблю тебя; შემიყვარდება, я полюблю его; ვისრ. 48; შემყვარებიხარ, შეგიყვარებივარ; -შემყვარებოდი, შემყვარებია, ვეფხ. 105; я полюбилъ тебя; ты полюбилъ меня; შევჰყვარებივარ, -რებოდი, онъ полюбилъ меня, ვისრ. 18.

**შეყველება** (შევჰყველდები), ზ. ვდ. ხაჭოდ შევიქმნები, створожиться; (შევაყველებ, -ლე), ზ. მ. ხაჭოდ გარდავაქცევ, створожить.

**შეყვინვა**, სს. გავჰკრეჭ, стричь.

**შეყვირა** (შევჰყვირი, -რე), ზ. უ. შევჰსძახი, кричать кому.

**შეყვნა, შეყუნა** (შევაყვნი, -ყვენ), შევაერთებ, ავრევ, соединять, совокуплять, сливать; ეზეკ. 37—17; (შევეყვნი, -ყვენ), ზ. თვ. შევეხები, შევეყოფი, соединяться, сливаться, ისაი. 31—9.

**შეყიდვა** (შევიყიდი), ზ. მ. მოვიფრდი, купить.

**შეყივლა** (შევჰყივი, -ვლე), ზ უ. შევჰყვირი, შევჰსძახი, кричать кому, შევეყივლები, -ლე), ზ. თვ. ვჰყვირი, ვაბრალებ ყვირილით, кричать, обвинять кого во всеуслышаніе; ალბ. 120.

**შეყინვა** (შევჰყინავ, -ნე; შევიყინები, -ნე ან შევჰყინდები, -დი), ზ. უ. ვჰყინავ, ვჰსძგიბავ, подмерзнуть; **შეყინული, შეყინებული**, მიმ. подмерзлый, 1 ქართლ. 243; ქილ. 414.

**შეყლაპვა** (ვჰ), ზ. უ. проглотить.

**შეყმედა** (ვი), ზ. უ. შევიმშევ, сголодать.

**შეყმუნება** (ვა), ზ. მ. გავაჩუმებ, заставить молчать, (შევჰყმუნდები, -დი), ზ. ვდ. გავჩუმდები, замолчать, საბ. ლ.

**შეყოვლადება** (ვა), ზ. მ. გავაზიარებ, обобщать; (შევჰყოვლადდები, -დი), ზ. ვდ. საზიარო, საზოგადო შევიქმნები, обобщаться, კავშ. 64.

**შეყოლა** (შევჰყვები, -ყევ), ზ. უ. თან შევჰხლევ, входить съ кѣмъ либо куда; слѣдовать за кѣмъ; რომ. 11—26; 1 ქართლ. 143, 444; რუსუდ. 656; შევჰყევით მდინარესა, мы слѣдовали по берегу рѣки; დარეჯ. 2—101; (შემყვება, შემყვა), ზ. მიც. თან მომდევს, слѣдуетъ за мною, სხვის ნივთი არ შეგყვეს, нечаянно не бери чужую вещь; ქიმ. 63.

**შეყოლება, შეყოლიება**, სს. мѣстность по теченію, по направленію горъ и т. п. შეყოლიებით, ზზ. слѣдую по, დასც. 49; პატარა ლიახვის შეყოლიება სულ აათხრეს, мѣстности по теченію рѣки малой Ліахвы опустошили; 2 ქართლ. 444; (ვა), ზ. უ. მივადევნებ, заставить слѣдовать по, ან შევატან, ჩავატან, ავურევ, подложить, подмѣшать; ვისრ. 153.

**შეყორვა** (ვჰ), нагромоздить.

**შეყოფა, შეყვა**, სს. сованіе; შეყოფა ქალთან, соитіе; შეყოფით, совокупно; გამოსლ. 28—8; შეყოფა წიგნისა, закрыть книгу, ლუკ. 4—20. (შევჰყოფ ან შევჰყვი, -შევჰყავ), ზ. მ. შევსცემ, შევსჩრი, შევსჩხირავ; совать, сунуть; 1 ქართლ. 310; სიბრ. 157; ქილ. 359; შევჰყოფ ხელსა, сунуть руку; -თავსა, просунуть голову, შეჰყავით ქედნი თქვენნი უღელსა ქვეშე მონებისა, склоните выя ваши подъ иго рабства; იერემ. 27—11; შევჰყავ ხელი, наложилъ руку; საქმ. 3—20; (შევაყოფ, -ფე), ზ. მ. შევახებ, შევაახლოვებ; შევრთავ, შევაერთებ; прикоснуться; совокупиться, соединиться; ისაი 5—8; დან. 11—10; პილომ რა ჩაჩვირი წყალთა შეჰყო, когда слонъ коснулся воды хоботомъ; ქილ. 359; შევიყოფ პირსა, закрыть уста свои; ისი. 52, შევუყოფ ფეხსა, просунуть кому ногу; (შევიყოფი, -ფე; შეიყოფინ, ფსალ. 68—15), ზ. ვ. გავერთდები, соединяться, შევეყოფი, -ფე; შევეყვი, -ყავ), ზ. თვ. შევერთვი, გავერთვი; შევეხები, მივუდგები (დედაკაცს); ვენათესავები; совокупляться, соединяться; сходиться для половаго отправленія; доводиться, быть въ родствѣ; 1 მეფ. 19—5; ისო ზირაქ. 13—17; დაბად. 39—10; რომ. 7—3; 12—9; ეფეს. 5—31; 1 ტიმ. 2—4; მარტ. 1—121; ანდრ 67; 96; შეყოფილვარ, შევეყოფოდი, ზ. ვ. ვჰსცხოვრებ ცოლთან; сожительствовать; 2 სჯული 23—16; ანდრ. 80; **შეყოფილი**, ზედ. შეხებული, соприкосновенный; სამ. მოს. 37; ანდრ. 49; შეყოფილი ხიზანი, поселенецъ, 2 სჯული 5—14 (ლრამ.); მთა შეყოფილი, ე. ი. მთა ბორცვებიანი, ვარჯლოვანი, гора холмистая; ფსალ. 67—16 (ლრამ.); ტიმ. 97.

**შუბი** (არაბ.), ს. ორპირი ლახვარი და ბუნგრძელი; копье, пика; შუბის ტარი, древко копья; 1 მეფეთ. 17—7; ვეფხ 3; ეზეკ. 39—9.

**შუბლ-სახვევი**, ს. შუბლზედ მოსახვევი მანდილი, повязка головная.

**შუბლი**, ს. წარბთ ზევით პირისა სიფართე თხემადმდე; чело, лобъ; გამოსლ. 28—38; გამოცხ. 7—3, შუბლ-ბრტყელი, плосколобый, 1 ქართლ. 343; შუბლღია, имѣющій открытый лобъ, веселый.

**შუბნაჯახი**, ს. გრძელ ტარიანი ცული, რომლისაც ერთს პირზედ აქვს ლესული ნაჯახი და მეორეზედ მცირე შუბი, бердышъ, алебарда.

**შუბოსანი**, ზედ. შუბით აღჭურვილი, вооруженный копьемъ, 2 ქართლ. 484.

**შუგა**, ს. თავის საფარი, საჩრდილობელი, სამზიური; ქილ. 525; зонтикъ отъ солнца.

**შუვილი**, სზ. шипѣніе; журчанье; (ვჰშუვი, სრ. არა აქვს; ვიშუვებ, -ვე), ზ. უ. ვჰშხივი, ვჰშიშინებ; ვჰსჩქერ; шипѣть; журчать.

**შჳჱნის**, ნ. **შვენა**.

**შუკა** (არაბ.; სომხ.), ს. ქუჩა, ან ფოლორცი; улица; слобода; ვეფხ. 474; 476, 1456; მროვ. 81.

**შულდაგი**, ს. მხართა ზედა საკვირთავი შთასადებელი; котомка.

**შჳლეპა** (ვჰშვლეპ, -ლიპე), ნახვ შვლეპა.

**შულო**, ს. ნასთის ბოკელი, мотокъ нитокъ.

**შულტა**, ს. გზირი, სოფლის მოხელე, кличей, бирючъ, глашатай; ნ. ჩ. ლ.

**შუმა**, ს. უწყლო ტკბილი ღვინო, არმუჯი, молодое; немѣшанное съ водою вино; ნახე ღვინო, ნ. ჩ. ლ.

**შუნი**, ს. ღედალი ჯიხვი, туръ, дикая корова.

**შუობა**, ს. საშუალობა, შუა ადგილი, средоточіе, средина; ან შუა-მავლობა, შუა შემოსლვა, посредничество.

**შუპება** (ვაშუპებ, -პე), ზ. მ. ვასივებ, вызывать опухоль.

**შუპვა**, შუპილი, სს. опухоль; (ვჰშუპ, გუშუპ, -პე; ვჰშუპდები, -დი; მიშუპდება, -და), ზ. უ. ვჰსივ, მისივდებ, опухнуть.

**შურდული**, ს ქვის სასროლი ჩანთა, ბაწრებ შებმული, праща, 1 მეფ. 17—40; ზაქარ. 9—15.

**შურდულვა** (ვჰშურდულავ -ლე), ზ. მ. შურდულით კვრა, бить пращемъ.

**შურება** (ვა), ზ. მ. ვაჩქარებ, დავაშურებ, торопить, ускорять; (ვიშურებ, -რე; ვეშურები, -რე), ზ. თვ. ავჰსჩქარდები, დავეშურები, торопиться, спѣшить; მირ. 163; ქილ. 492.

**შურვა, შურვება**, ზოგჯ. **შურება, შურობა**, სს. зависть; ისაი. 10—11; (ვჰშურავ, -რე; ვიშურვებ, -ვე; ვეშურვები, -ვე; ვჰშურობ, სრ. არა აქვს), 1 ქართლ. 30, 312; ქილ. 552; ზ. უ. შური მაქვს, ვეშურვები; არ მემეტება; ვჰბაძავ; завидовать, ревновать; жалѣть; რიცხ. 11—29; ფსალ. 36—1; 72—3; ისაი. 11—11; საქმ. 7—9; 1 ქართლ. 30; ტიმ. 170; ვეშურვები ცოლსა, ревную жену; რიცხვი. 5—14; ქილ. 544; (მშურს, -რდა ან მეშურვება, -ბოდა), ზ. უ. мнѣ завидно; мнѣ жаль; მეშურვები, ზ. უ. შური გაქვს ჩემი, ты завидуешь мнѣ; გალატ. 4—17; (ვაშურვებ, -ვე, მეშურნის), ზ. მ. შურს ჩავუგდებ გულში; возбуждать ревность, зависть; ქილ. 552; მაშურებ, -რე), შურს მიგდებ გულში, ты возбуждаешь во мнѣ зависть, ревность; 2 კორ. 11—2.

**შურთობა**, ს. ცხენის ნაკლებობა, порокъ у лошади; ალბ. 64.

**შურთხი**, ს. ქრუნი, горная индѣйка.

**შური**, ს. მწუხარება კეთილსა ზედა სხვისასა; ბაძი, კეთილი შური; зависть, ревность, рвеніе; მატ. 27—18; არ გამომეტება, жалѣніе, ვეფხ. 771; **შურიანი**, ზედ. завистливый; **შურიანობა**, ს. მოშურნეობა, зависть, მოსპობა შურისა, прекратить, вражду; შურის-კვირა, сплошная недѣля, ნახე დაბლა თავის ადგილს.

**შურივა**, ს. შვრივა, овесъ.

**შურის აღება** (ავიღებ, -ღე), ზ. მ. მივჰბაძავ ვისმე რაშიმე, ревновать, подражать; 1 ქართლ. 67; **შურისგება** (ვაგებ, -გე), ზ. მ. შურს ვიძიებ, ძვირს მოვიხსენებ; мстить, вымещать, **შურის-კვირა**, ს. მხგეფსი, ხსნილი კვირა ყველიერისწინ; сплошная недѣля; შურის ქონება (შური მაქვს, მქონდა); питать зависть, завидовать; **შურის-ძიება**; мщеніе, (-ვიძიებ, -ძიე), ზ. უ. ვეცდები მიგებად ბოროტის წილ ბოროტისა, мстить, ფსალ. 92—1; **შურობა**, ნ. შურვა.

**შჳრომა**, ნ. შრომა.

**შუფრა** (ოსმ.), ს. ხმლის პირი, лезвіе у сабли, ქიმ. 245.

**შუქება**, ნ. ამოშუქება.

**შუქი** (სომხ.), ს. მზისა ან სანთლის სხივი ან სინათლე, лучъ; свѣтъ; красота; ვეფხ. 39, 64, 76; 724; შავთ. 10; **შუქიანი**, ზედ. შუქისა ან სინათლის მქონი, лучезарный; **შუქმოფენილი, შუქნაფენი**, ზედ. შუქით შემოსილი, окруженные яркимъ свѣтомъ; კაცია 61; ვეფხ. 1481; **შუქნაკრთომი**, ზედ. შუქმოფენილი, ან გარდამოცემული შუქი, отражаемые лучи; ვეფხ. 1340; **შუქნაკიდებო**, ზედ. შუქ-მოკიდებული პირის სახე, გაშავებული მზისაგან, загорѣлый; ვეფხ. 1249, შუქ-მფინარი, лучезарный; -რობა, лучезарность.

**შუღლება** (ვა), ზ. მ. ვაჩხუბებ, ვაკრტიმლებ, сѣять раздоръ; ვუშუღლებ ერთმანეთსა, поспорить, подраться съ кѣмъ либо, სამ. სომხ. 177.

**შუღლი** (არაბ.), ს. ჩხუბი, კრტიმლობა; споръ; шумъ; драка, бой, 1 ქართლ. 220; 299; გუჯ. 33; **შუღლობა**, სს. споръ; драка; (ვჰშუღლობ, სრ. არა აქვს; ვიშუღლებ, ვიშუღლვი, -ლე), ზ. უ. ვჰჩხუბობ, ვჰკრტიმლობ; спорить; драться съ кѣмъ; ссориться; სიბრ. 117; სამ. სომხ. 212; მოურავ. 130; **შუღლიანობა**, წ~ათა ცხ. 410, споръ.

**შუყაყი** (არაბ.), ს. ცხენის ფეხის ავადობა, подсѣдина, ბაგრ. ბატ. კარბ. 74, выпадокъ, რ. ქ. ლ.

**შუშა** (სპარს.); ს. მინა ან ჭიქის ჭურჭელი; стекло; склянка.

**შუშვა** (ვჰ), ზ. მ. გავახმობ, გავაშრობ, сушить, жаршить.

**შუშპარი**, ს. თამაშობა, როკვა, пляска; ვისრ. 3; 2 ქართლ. 532.

**შუშპრობა** (ვჰშუშპრობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ვჰროკავ, плясать; რუსუდ. 118, 571.
**შუშტაკი,** ს. ანტონ. 2—16—17?
**შუშტრუკანა,** ს. ქარი-ფშუტა გოგო; вѣтренная дѣвочка; სიბრ. 138.
**შუშტუემალო,** ს. ალუჩა, лѣсная слива; ბუნ. ლ.
**შუშხვა** (ვჰშუშხავ პირსა, -შხე), ზ. მ. პირსა ვჰსწვავ (ითქმის მაჭრისათვის), жжетъ ротъ, напр. шампанское.
**შუშხუნა,** მცენ. ракитникъ, ერის. ლ.
**შუშხუნა,** ს. ცეცხლთ სათამაშო; фейерверкъ; ракета; -ღვინო, шипучее вино.
**შუშხუნი,** ს. ქვათა და ჯოხთა სროლის ხმა ან შხივილი; свистъ, брошеннаго камня; шипѣніе.
**შფოთვა**
**შფოთება,** სს. смута, 2 კორ. 6 — 5; 12—20; ისაი. 22—5; 24—19; გორგ. 154; (ვა), ზ. მ. არ მოვასვენებ, გავაჯავრებ; გავარისხებ; смущать, безпокоить; (ვჰშფოთებ, -თე; ვჰშფოთავ, -თე), ზ. უ ვჰმოუსვენლობ, ვჰჯავრობ; безпокоиться; сердиться; ქილ. 208; შფოთავს, о больныхъ: мечется, ვიშფოთებ თავსა, тревожить себя, ვისრ. 134; სული მიშფოთავს, душа моя тревожится, ერისთ. 133; (ვიშფოთებ, -თე), ზ. მიჩ. ვიჩხუბებ, браниться; ვუშფოთებ მაგალ. მყუდროებას, возмущать чье либо спокойствіе; ჩონგ. 118; მაშფოთებ, ты тревожишь меня, გალატ. 2—12, (ვჰშფოთდები, -დი), ზ. ვდ. გავჯავრდები, сердиться.
**შფოთი,** ს. ჩხუბი, ღალვა, არეულობა; смута, возмущеніе; ссора, брань; безпокойство; იგავი. 23—29; მარკ. 5—38; 13—8; 15—7, შფოთიერი, безпокойный.
**შქერი,** ს. ჩქერი, შქერი, მცენარე, омела, птичій клей (раст.); ბიანკ. ლ. ან იმერულად კვალიზი, остролистъ, ბუნ. ლ.; болиголовъ, ერის. ლ. ბაქრ. 184.
**შჩი,** ს. щи.
**შხამა ბალახი,** მცენ. აპუტრაკი, чемерица, ბუნ. ლ.; ივანე ბატ. ლ.; **შხამა სოკო,** ს. მცენ. ცადა მაყვანა, мухоморъ, ერისთ. ლ.
**შხამი,** ს. გესლი გველთა და მძრომთა ან მოლთა, ядъ (пресмыкающихся), ჩემი პური შხამი იყოს, мое хлѣбосольство да не будетъ тебѣ въ прокъ, ანტონ. 5—36; შხამიანი, ზედ. გესლიანი, ядовитый; შხამება (ვაშხამებ, -მე), ზ. მ. დავჰგესლავ; არ შევარგებ; отравлять ядомъ; ბუნ. კ. 200; (ვუშხამდები, -დი), ზ. ვდ. არ შევერგები, превращаться въ ядъ; შხამვა (ვჰშხამავ, -მე), ნ. დაშხამვა; **შხამიანი,** ядовитый; შხამიანობა, ядовитость.
**შხაპი, შხაპა-შხუპი, კოკური,** ს. ჩქარი წვიმა და ხმა მისი; проливной дождь или шумъ его; брызгъ.
**შხაპუნა,** ს. პატარა ტუმბო, რომელიც მიღმა შეასხამს, небольшой насосъ.
**შხაპუნა,** სს. плескъ, -წვიმა, проливной дождь; ფიზიკ. 102; ბუნ. კ. 145; შხაპუნება, შხაპუნი, плесканіе, (ვაშხაპუნებ, -ნე), ზ. მ. ვჰშხეპ, ვჰსჩქეფ წყალსა, плескать.
**შხეპა,** სს. плескъ, брызгъ воды; ვეფხ. გამშ. თ. 648; (ვჰშხეპ, -პე), ზ. მ. ვაშხაპუნებ, ვჰსჩქეფ წყალსა, плескать водою; ჰშხეპს წვიმა, წყობ. 695.
**შხერო,** ს. მფრინველი კაკბის მსგავსი; драхва, стрепетъ, ბუნ. ლ.; ბიანკ. ლ.
**შხივილი,** სს. გახურებულის ქვისა ან მეტალლისა წყალში ჩაგდების ხმა; шипѣніе горячаго желѣза въ водѣ; клокотать.
**შხორკალი,** სს. ფორთხალი ან ძრვა განკვეთილის გველისა, барахтаться, шевелиться (о разрубленныхъ змѣяхъ).
**შხრიალი,** სს. ჩხრიალი, звукъ, брянцанье; შხრიალება (ვჰ), ზ. უ. ვაჩხარუნებ, ვჰზრიალებ, ვჰსჩხრიალებ, производить бренчанье, звукъ; (ვი), ზ. უ. წამოვჰსდგები ზრიალით, встать съ шумомъ; დევმა იჩხრიალა, Девъ всталъ съ шумомъ; რუსუდ. 83.
**შხუნავი,** ზედ. მწალტეზედ უმეტესი ცუდი გემო, горькокислый.
**შხურიჩი,** მცენ. дикоградъ, ერის. ლ.
**შჯა,** შჯული, ნახე, სჯა, სჯული.
**შჯადი,** ნ. სჯადი.
**შჯულოვილი,** ზედ. კანონიერი, რჯულიერი, законный; ოსე. 8—12; საბ. ლ.

## ჩ.

**ჩ,** არის უხმო ასო, წოდებული ჩინ, რიცხვში ნიშნავს ათასსა და ფულის თვლაში ნიშნითურთ — ათასს თუმანს; წვრილის ფულის ანგარიშში 200 ფულსა ან 50 ბისტსა, ან 20 შაურს, ან 5 აბაზს, ე. ი. ერთს მანათს; ქარაგმიანნი ლექსნი: ჩ~ნ, ჩვენ; ჩ ნში, ჩვენში; ჩ~ნგან, ჩვენგან; ჩ~ი, ჩემი; ჩ~სა, ჩემისა.
**ჩ,** იხმარების ნაცჳლად შ, ვითარ ზედ-დადებულსა შინა: შთა, შთამო, საზოგადო ლაპარაკში: ჩა, ჩამო, მაგალ: შთასვლა, ჩასვლა, შთაყოლა, ჩაყოლა; და სხ. ან ნაცჳლად ც, ვითარ: ჩახი, ცახი; ჩოჩვა, ცოცვა; ბეჩი, ბეცი; ჩუდყვავილა, ცუდყვავილა.
**ჩაარება** (ვა), ზ. მ. ჩავატარებ, провести, (ვი, ჩავიარები), ზ. უ. გავივლი, ჩავივლი; проходить, დარეჯ. 103; 105, ფუჭად ჩაიარა, даромъ пропало; გორგ. 74; ეს იმაში ჩაიარა, გუჯ. 9, ტყუილად

ჩაუარა, ему это прошло даромъ; 2 ქართლ. 536.

**ჩაახლოვება** (ვა), ზ. მ. დავაახლოვებ, приблизить, (ჩავუახლოვდები), ზ. ვდ. დავუახლოვდები, приблизиться.

**ჩაბალახი** (სპარს.), ს. საწვიმარი ან საომარი თავსახურავი; ზუჩი, ჯაჭვის ქუდი უკვერცხო; ვეფხ. 608, 1402; башлыкъ; шлемъ, шишакъ.

**ჩაბარდახი**, ს. სახმისი, чаша.

**ჩაბარება** (ვა), ზ. მ. მივაბარებ, ვანდობ, ვარწმუნებ; მივსცემ ხელში; ввѣрять; вручать; ჩონგ. 94; -მამულსა, ე. ი. დავაპატრონებ; вводить во владѣніе недвижимаго имущества; (ვი), ზ. მ. მივიღებ უწყებას ქვეშე ან შესანახავად; принять въ завѣдываніе, на храненіе; -მამულსა, принять недвижимое имущество во владѣніе; (ვაბარდები), ზ. ვდ. მივეცემი, მივებარები, отдаваться, вручаться; (ჩამბარდება, -და), ზ. მიჩ. მომეცა, отдано, поручено мнѣ; **ჩამბარებელი**, მიმ. вручитель; сдатчикъ.

**ჩაბარვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰბარავ, вкопать.

**ჩაბეგვა** (ვჰ), ზ. მ. გავჰბეგავ, ვჰსცემ, прибить, приколотить.

**ჩაბეჟვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰჟეჟე; помять.

**ჩაბერვა** (ვჰ), ზ. მ. შიგ შევუბერავ; вдунуть, სულს ჩავუბერავ; вдыхать.

**ჩაბერტყვა** (ჩავჰ-), ზ. მ. დავჰბერტყე რაშიმე; ჩავჰბეგავ, ვჰსცემ; вытряхивать во что; приколотить, притузить.

**ჩაბეჭდვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰსტვიფრავ, დავჰბეჭდ; оттиснуть.

**ჩაბეჭდვილება**, ს. აღტვიფრვა, დანერგვა გონებასა შინა; впечатлѣніе.

**ჩაბეჭვა** (ვჰ), ზ. მ. ბეჭვით ვამაგრებ ნაქსოვსა; укрѣплять нить въ ткани костянымъ ножемъ.

**ჩაბზეკა** (ვი), ზ. მ. согнуть.

**ჩაბზარვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰჩელლავ, დავჰხეთქ; колоть, щелять; (ჩავიბზარვი, -რე), ზ. ვ. დავჰსქდები, колоться.

**ჩაბინდება** (ჩავჰბინდდები, -დი), ზ. ვდ. ჩამოვჰბნელდები, смеркаться.

**ჩაბმა** (ვაბამ, -ბი), ზ. მ. ძირს მოვაბამ; გავრევ; привязать; вплетывать кого во что; -ცხენებისა, впрягать лошадей; ჩაბმა ცხენისა, содержать господскую лошадь, დასტ. **ჩაბმული** ფერხულში, участвующій въ хороводѣ.

**ჩაბნედა** (ვჰბნდები, -დი). ზ. ვდ. გული წამივა, лишаться чувствъ, впасть въ обморокъ.

**ჩაბნევა** (ვა), ზ. მ. ჩავჰყრი, დავაბნევ რაშიმე; сыпать во что; (ჩავუბნევი, -ნიე), ზ. თვ. ჩავიყრები რაშიშე, сыпаться во что либо, ქილ. 201.

**ჩაბობღვა** (ვჰ), ზ. უ. сходить.

**ჩაბნელება** (ვაბნელებ, -ლე). ზ. მ. დავაბნელებ, темнить, (ვჰბნელდები, -დი), ზ. ვდ. დავჰბნელდები, темнѣть.

**ჩაბოჭვა** (ვჰ), ზ. მ. ხელთ ვიგდებ, прибрать къ рукамъ.

**ჩაბრუნება** (ვა, ვუ), ზ. მ. დავუბრუნებ, возвращать, (ვჰბრუნდები, -დი), ზ. ვდ. დავჰბრუნდები, возвращаться, ჩამიბრუნდება, -და, возвращается мнѣ; ქილ. 127, 430.

**ჩაბრუჟება** (ვჰბრუჟდები, -დი), ზ. ვდ. დავითვრები, опьянѣть.

**ჩაბრყვილება** (ვჰბრყვილდები), ზ. ვდ. მოვჰსცვდები, დავჰსჩლუნგდები, притупляться.

**ჩაბრძანება**, **ჩაბრჯენა**, ნ. ჩაბძანება, ჩაბჯენა.

**ჩაბრჯენა** (ვა), ზ. უ. ступать ногою.

**ჩაბუბნვა** (ჩავჰბუბნი, -ნე), ზ. მ. თბილად ჩავაცმევ; მივჰბეგავ, გავლახავ; укутывать; притузить.

**ჩაბუგვა** (ვა), ზ. მ. დავჰსწვავ, сжечь, (ჩავიბუგვი, -გე), ზ. ვდ. ჩავიწვი, сгорѣть.

**ჩაბუდება** (ვი), ზ. მ. ბუდეს გავიკეთებ, внѣдряться, вгнѣздиться.

**ჩაბულბულება** (ვი), ზ. მ. ჩქარა წავიკითხავ, прочитать скоро, пробѣжать.

**ჩაბუქუქება** (ვა), ზ. მ. ძმარში ჩავსდებ, окислять, **ჩაბუქუქებული** ბოზბაში, супъ изъ баранины съ кислотою.

**ჩაბურვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰხურავ, ჩავაფარებ, скрыть; покрыть.

**ჩაბღვერა** (ვჰ), ივერი № 2, 13, смотрѣть внизъ косо.

**ჩაბძანება** (ვაბძანებ, -ნე), ზ. მ. ჩავიყვან, сводить, (ჩავჰბძანდები, -ნდი), ზ. ვდ. ჩამოვალ, сходить, нисходить.

**ჩაბჯენა** (ვაბჯენ, -ჯინე), ზ. მ. ფეხს დავადგამ; ჩავსვამ, ступать ногою; втыкать; სიბრ. 79.

**ჩაგდება** (ვა), ზ. მ. სიღრმეში შთავუტევებ, ჩავჰყრი, ჩავუტევებ, ჩავჰსთხევ; გარდავავცვამ, ჩავუყრი; бросить, кинуть во что, задѣть, надѣть на; ქილ. 130; ჩავაგდებ შენობას, застраивать; თავი ჩავაგდე ფათერაკში; я ввергъ себя въ несчастіе, რუსუდ. 837; ჩავაგდებ სილარიბეში, повергнуть кого въ нищету; არაფრად ჩავაგდე, я это считалъ ни во что; ჩავაგდებ კაცად, я считалъ его за человѣка; რუსუდ. 319; ორწილად ჩავაგდებ, буду считать вдвое; სისხლში ნუ ჩამაგდებ, не вводи меня въ отвѣтъ за убійство; ჩავაგდებ დავთარში, включаю въ списокъ; კაცად არ ჩამაგდო, онъ не ставилъ меня ни во что; (ვი), ზ. მიჩ. ჩავითხევ, ввергать себя; -ხელში, прибрать къ рукамъ; რუსუდ. 440; ან დავიჭერ, поймать; схватить; სამ. სომხ. 290; -ენასა, замолчать, ყარამ. 168; მირ. 267, 304; -გულში, задумать; ჩავიგდებ გულში სიყვარულსა, заронить любовь въ своемъ сердцѣ; ჩავიგდებ თავს წყალში, утопить себя; ვისრ. 47; ჩავიგდებ დროს, улучить время; ერთგულობაში ჩავიგდებ, я сочту это за преданность твою ко мнѣ; გორგ. 302; ნუ ჩაიგდებ თავს ჭირში, неподвергай себя несчастію; არაფრად ჩამიგდო, онъ ни вочто не поставилъ мнѣ это; ჩამიგდო ხელში, онъ поймалъ меня; ჩამიგდიხარ, ჩაგიგდივარ, я ввергъ тебя; я прибралъ тебя къ рукамъ; ты ввергъ меня, ты прибралъ меня къ рукамъ; ვისრ. 136, (ვუ), ზ. მიჩ. ჩავუყრი; გარდავაცვამ, ჩავუდებ; მოვჰსდებ, მოვჰკიდებ კავსა და სხ. бросить что либо чье во что; вкладывать, влагать; зацѣпить, задѣть; ჩავუგდებ ჩანგალს, взять вилкой; წყალში ჩავუგდებ, бро-

сить чью вещь въ воду; 1 ქართლ. 444; ანგარიშში, зачесть, засчитать; поставить кому въ счетъ; რუსუდ. 532; -თავნში-, причислить къ капиталу; -ამოვარდნილს ძვალსა, вправить кость; -ხელში, отдать въ руки, вручить; ვეფხ. 527; (ჩავიგდები, -დე), ზ. მ. შთავიცვევი, ჩავიბრები; გარდავიცმი, быть зачтену, засчитываться; продѣваться, პირუტყვად ჩავიგდები, сочтутъ меня за безсловеснаго; სამ. ვახტ. 257; -ანგარიშში, быть зачтену, სამ. ვახტ. 187; (ჩავეგდები, -დე), ზ. თვ. მივეგდები, привалиться, прилечь; ჩავუგდივარ, онъ бросилъ меня въ; ქილ. 663, ხელში ჩავუგდივარ, онъ прибралъ меня къ рукамъ.

**ჩაგდებინება** (ვა), ზ. სს. მოვაგდებინებ; ჩავუცეხ; отрубить; вышибить; -კბილსა, вышибить зубъ, დასც. 8; ალ. 142; სამ. ვახტ. 47, -შენობას, заставить застроить; სიგ. ჩოლაყ. № 17.

**ჩაგება** (ვა), ზ. მ. დავაგებ რასმე რაშიმე; ჩავჰსდებ; стлать что внутри чего; вкладывать, влагать; ჩავაგებ ხმალს ქარქაშში, вложить саблю въ ножны; ვისრ. 177; ერისთ. 2—98.

**ჩაგებება** (ჩავეგებები, -ბე), ზ. თვ. ჩავალ მისაგებებლად, сойдти внизъ на встрѣчу.

**ჩაგვა** (ჩავჰგვი, -გავე), ზ. მ. ჩამოვჰგვი, смести.

**ჩაგვრა**, ნ. ჩაგჳრა.

**ჩაგვემა** (ვა), ზ. მ. приколотить.

**ჩაგზავნა** (ვჰგზავნი), низпосылать.

**ჩაგზება, ჩაგზნება** (ვა), ზ. მ. დავანთებ ცეცხლს მოვუკიდებ; зажечь, воспламенить, ჩამიგზნებ გულში მიჯნურობის ცეცხლსა, ვისრ. 138, რუსუდ. 886; заронишь въ чью либо душу любовь; (ჩავეგზნები, ჩამეგზნება), ზ. თვ. ცეცხლი მომეკიდება, возжигаться.

**ჩაგირდაგი**, ს. წონა მეხუთედი ნაწილი დრამისა, საბ. ლ. ნახე ლიტრა $^{1}/_{5}$ драхмы.

**ჩაგლესა** (ვა), ზ. მ. გავგოზავ, обмазать; საბ. ლ.

**ჩაგოგვა** (ვჰ), ზ. უ. сходить внизъ.

**ჩაგლეჯა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰხევ, разодрать.

**ჩაგლინება**, ზ. უ. ვჰსცორავ, скользнуть.

**ჩაგორებული** მაგალ. დედაკაცი; კაცია 15; მრგვალი, ვითარცა გოდორი დედაკაცი, пузатая женщина.

**ჩაგონება** (ვა), ზ. მ. внушать, вразумлять, вперять.

**ჩაგორება** (ვა), ზ. მ. скатить.

**ჩაგრეხა** (ვჰ), ზ. მ. გრეხაში დავაცვან, ввивать.

**ჩაგრვა** (ვჰ), ზ. მ. დავსჯაბნავ, შევაწუხებ, притѣснять; (ვიჩაგრვები, -ვე), ზ. ვ. დავიჯაბნები, შევიწროვდები, быть притѣсняему.

**ჩაგუბება** (ვა), ზ. მ. დავაგუბებ, запрудить.

**ჩაგულქანდაკება** (ვა), ზ. მ. დაოქროვება, позолотить, ციმ. 26.

**ჩაგჳრა** (ვჰგვრი, -ვჰგვარე), ზ. მ. ძირს ჩავიყვან, вести кого внизъ; ხომს. 358.

**ჩადალო**, ს. თივის ძნეული, копна сѣна; საბ. ლ.

**ჩადარდება** (ჩამადარდებ, -დე), ზ. მიჩ. დამალონებ; опечалить; ვეფხ. 1518.

**ჩადგმა** (ჩავსდგამ, -დგი), ზ. მ. ჩავჰსდებ, ჩავაწყობ რაშიმე; вставлять, класть, полагать во что; ჩავჰსდგამ ქვევრსა, вкопать винный кувшинъ въ землю; გუჯ. 24; ჩავიდგამ სულსა, ожить, ხუმრ. 24, ჩავუდგამ სულსა, оживлять, ჩავიგდებ გულში, задумать; ჩავადგამ ფეხს, поставить ногу.

**ჩადგომა** (ჩავჰსდგები, -დეგ. მდაბ. -დექ), ზ. უ. შუა დავსდგები, стать посреди чего; -სოფელში, остановиться въ деревнѣ; დასც. 11; მიზეზში ჩავჰდგები, сдѣлаться причиной, -ცოდვაში, взять на себя грѣхъ; (ჩავუდგები, -დეგ), ზ. მ. დავსდგები სადმე; შუა დავჰდგები; остановиться гдѣ либо; стать посреди чего, занять середину; გორგ. 288; რუსუდ. 187; ხრონოლ. ბროს. 27; დასც. 145; იმერეთს ჩაუდგა, онъ занялъ Имеретію; 2 ქართლ. 529; ქარი ჩაუდგა, сталъ дуть вѣтеръ; მეორედ სული ჩამედგა, вновь вздохнулъ, ожился; (ჩავადგები, -დეგ. მდაბ. -დექ), ზ. უ. დავადგები; становиться, стать на, მზის შუქი ჩაადგა, солнечные лучи освѣтили; ქილ. 56; ჩამიდგება, -დგა, онъ занялъ мой домъ подъ постой; რუსუდ. 370; კაცია 84; ჩავმდგარვარ, ან ჩადგომილვარ, ხრ. ჩავსდგომოდი; я остановился, занялъ чье либо помѣщеніе; 2 ქართლ. 424; მზე ჩასდგომოდა, солнечные лучи проникли; რუსუდ. 790; **ჩამდგარი, ჩადგომილი**, მიმ. остановившійся.

**ჩადება**, სს. положеніе, кланіе, წნილად ჩადება, мариновать, класть въ уксусъ овощи; (ჩავჰსდებ, -დე), ზ. მ. დავჰსდებ რაშიმე, класть во что либо; ჩავიდებ ჯიბეში, класть въ свой карманъ, ჩამიდებ, ხრ. ჩამდებია, кладется мнѣ напр. въ карманъ; ხელში ჩამიდო, онъ сунулъ мнѣ въ руку; პირში ჩამიდო, онъ сунулъ мнѣ въ ротъ; ხელი ხელს ჩამიდო, онъ пожалъ мнѣ руку; რუსუდ. 423; დავრ. 26; სიბრ. 10, 80; ჩავიდებ გულში; задумать; ჩავუდებ მაგალ. პირში, ჯიბეში; положить кому въ ротъ, въ карманъ; ჩამიდვა გულში სიყვარული, ვისრ. 141; онъ заронилъ въ мое сердце искру любви; რუსუდ. 890; (ჩავიდები, ჩავედები, -დევ), ზ. ვ. დავიდები, полагаться, класться, ჩავიდები წნილად, быть намаринovану, положено въ уксусѣ, ვისრ. 133; ჩამდებ, кладешь меня, **ჩადებული**, მიმ. положенный, ჩადებინება (ვადებინებ, -ნე), ზ. სსმ. заставить положить.

**ჩადევა** (ჩავჰსდევ, -დიე), ზ. მ. უკან მივჰსდევ კიბეზედ ჩამომავალსა; слѣдовать за кѣмъ сходя съ лѣстницы.

**ჩადევნა** (ჩავსდევნი, -ნე), ზ. მ. უკან მივსდევ, преслѣдовать.

**ჩადევნება** (ვა), ზ. მ. დავადევნებ, заставить слѣдовать за кѣмъ, ფულსაც თან ჩაადევნებს, онъ пожалуй вмѣстѣ съ другими и денегъ положить въ карманъ; ანც. 6—23; ჩავედევნები, -ნე), ზ. თვ. დავედევნები, преслѣдовать.

**ჩადენა** (ვი), ზ. მ. ვიქმ, შევიმთხვევ, თავზედ მოვივლენ; навлечь на себя; -ბოროტსა, навлечь на себя несчастіе; კაცია 39; ამის თანა საქმე ჩაიდინა, такое несчастіе онъ навлекъ на себя; ჩვენი მამასახლისის ჩადენილი ოინები, штуки нашего старосты.

**ჩადენა** (ჩავჰდი, ხრ. არა აქვს), ზეიდამ ქვეით მოდის

მაღალ. წყალი, течь сверху внизъ, ქალაქს ჩაუდის მტკვარი, Кура течетъ по городу.

**ჩადინება** (ვა), ზ. სხმ. დამოვადინებ, заставить течь.

**ჩადგოგო,** ს. მცენ. ტაბელა, ლაგვიმორია; черный папоротникъ.

**ჩადრეკა** (ჩავჰსდრეკ, -რიკე), ზ. მ. ჩავჰხრი, ჩავზნექ, вгибать, сгибать, ჩავიდრეკ ფეხსა, преклонить ногу; რუსუდ. 410; დარეჯ. 126, (ჩავჰსდრკები, -კი), ზ. ვდ. მოვიხრები, согнуться, -წელში, согнуться, сгорбиться, ყარამ. 58.

**ჩადრი** (სპარს.), ს. აჯილა, თერესტო, ქალთ წამოსასხამი; чадра, женская бѣлая мантія; **ჩადრიანი,** ზედ. ჩადრით მოსილი, одѣтый въ бѣлую мантію; დავრ 51.

**ჩადუმება** (ვა), ზ. მ. დავაჩუმებ, заставить молчать; (ჩავიდუმებ, -მე), ზ. მიჩ. დავიდუმებ, დავჰსჩუმდები, замолчать.

**ჩადუნა,** ს. მცენ. გვიმრა, დათვის საგებელა, папоротникъ, ნ. ჩ. ლ; პ. ფ. ლ; ერისთ. ლ; **ჩადუნა მთისა**; верескъ; პ. ფ. ლ.

**ჩავარდნა, ჩავრდომა** (ჩავვარდები, -დი), ზ. ვდ. შთავვარდები; გადავვარდები; შთავიქცევ თავსა; упасть; броситься, кинуться; ლოგინად; занемочь; სამ. ხომხ. 192, -ვალებში, впасть въ долги; -წყალში, упасть въ воду, броситься въ воду; ზუნ. კ. 84; -ფიქრში საგონებელსა, задуматься, впасть въ раздумьѣ; ვეფხ. 58; ჩავვარდები ერთწილად, считаться за одну долю; ჭირში ჩავვარდი, я попалъ въ бѣду; ჩავარდა მწუხარებაში, печаль напала на него; ჩავუვარდები ხელში, попасть кому въ руки; ენა ჩაუვარდა, лишился языка; ჩავრდომა ჩამივვარდები ხელში, попадаетъ мнѣ въ руки; რა მადლში ჩამივარდება, за какое благо сочтется мнѣ, ჩამივვარდება გულში, западетъ мнѣ въ душу; ქილ. 47; ანტ. 12; ხმა ჩამივარდა, я потерялъ голосъ, ფეხქვეშ ჩავუვარდები, я упаду ему въ ноги; ხელში ჩავუვარდი, я попаду ему въ руки; გულში ჩამივარდა ჯავრი, злость взяла меня; დავრ. 60; **ჩავარდნილი,** მიმ. впалый; ჩავარდნილი ადგილი, низменное мѣсто; **-დნილობა,** впалость.

**ჩავიწროვება** (ვა), ზ. მ. დავავიწროვებ, сузить.

**ჩავლა** (ჩავვლი; -ვლე; ჩავივლი, ხრ. არა აქვს), ზ. უ. გავივლი, ჩავიარ, пройдти мимо; ვეფხ. 938, 1435, სარგებელი ჩაივლის, проценты несочтутся; ცუდად ჩაგივლის, даромъ пропадетъ, დავრ. 2, ჩონგ. 77; **ჩავლილი,** მიმ. проходившій, ჩავლილი წყალი ვინ ნახა ამონაბრუნი, кто видѣлъ, чтобы вода проточная приняла обратное теченіе; ქილ. 419; ჩავუვლი, засчитать; სამ. ვ. 107; пройдти мимо.

**ჩავლება** (ვა), ზ. მ. დავავლებ ხელს, схватить, -ხელი ხელს, взять кого подъ ручку; -კლანჭსა, зацѣпить ногтями; თვალს ავლებს და ჩაავლებს, онъ водитъ глазами.

**ჩავლენა** (ვავლენ, -ლინე), ზ. მ. ჩავგზავნი, посылать внизъ, ჩემს სიტყვას ტყუვილად ნუ ჩაავლენ; слова мои несчитай за ничто.

**ჩავრდომა,** ნ. ჩავარდნა.

**ჩავსება** ჩავივსები, -სე), ზ. ვ. დავივსები, გავჰქრები, гаснуть, მზე ჩაივსო, солнце закатилось; ვისრ. 14.

**ჩაზახება** (ჩავსზახებ, ჩავუზახებ, -ხე), ზ. უ. ჩავსძახებ, ჩავჰყვრი, кричать во что; звать кого; ქვევრში რასაც ჩასძახებ, იმასვე ამოიძახებს, каково аукнешь, таково и откликнется; ნ. ჩაძახება.

**ჩაზევა** (ჩავზევ, -ზიე), ზ. მ. ჩავსწევ, ძირს დავსწევ, тянуть внизъ.

**ჩაზელა** (ვჰზელ, -ლე), ზ. მ. ერთმანერთში დავზელ ან ზელაში ჩავატან; втирать, вминать; вмѣсить; ჩამაზელ წიხლსა, სიბრ. 59; дать кому пинка.

**ჩაზეპვა** (ჩავჰზეპავ, -პე), ზ. მ. დავსტკეპნი მიწას, убивать землю.

**ჩაზეპირება** (ვიზეპირებ, -რე), ზ. მ. გავიზეპირებ, заучить, вытвердить.

**ჩაზვინება** (ვაზვინებ, -ნე), ზ. მ. დავაზვინებ, ერთმანერთზედ დავაწყობ, დავაქუჩებ, нагромоздить.

**ჩაზიარება** (ჩავეზიარები, -რე), ზ. თვ. ზიარი გავუხდები, пріобщиться, присоединиться; ალექ. 82, 129; ჩავუზიარებ, -რე, ზ. მიჩ. გავუზიარებ, сдѣлать кого соучастикомъ, ალექს. 82.

**ჩაზიდვა** (ჩავჰზიდავ, -დე), ზ. მ. დაბლა ჩამოვიტან; сносить, ქილ. 128.

**ჩაზლუქვა** (ვი), обрушиться, обвалиться.

**ჩაზნექა** (ჩავჰზნექ, -ნიქე), ზ. მ. დავჰზნექ, ჩავჰხრი, наклонить, (ჩავიზნიქები, -ქე), ზ. ვ. ჩავიხრები, ჩავიკაკვები, сгорбиться, ყარამ. 7, 57.

**ჩათათხვა** (ვჰსთათხავ, -ხე), ზ. მ. გავსვრი; გავლანძღავ; вымарать; выругать.

**ჩათბილება** და

**ჩათბობა** (ვა), ზ. მ. გავათბობ, согрѣть; (ჩავჰსთბები, -ბი), ზ. ვდ. გავსთბები, согрѣться.

**ჩათეთქა** (ვითეთქები, -ქე), ზ ვ. ფერი წამივა; შევიშთობი (მცენარეთათვის); блѣднѣть; заглохнуть; -ხარშვით, выпрѣвать; (ჩავჰსთქექ, -ქე).

**ჩათალი,** ს. ორკაპი შესადგმელი რისამე, сошка.

**ჩათეთქილი,** ზედ. ფერმიხდილი შეშინებისაგან; მცენარეთათვის: შეშთობილი; блѣдный отъ испуга; заглохлый (растеніе).

**ჩათელა** (ვჰსთელ, -ლე), ზ. მ. ჩავჰსჭყლეტ, вминать.

**ჩათენთა** (ჩავითენთები, -თე), ზ. ვ. დავითენთები, ослабѣть отъ зноя или вина.

**ჩათესვა** (ჩავჰთესავ, -სე), ზ. მ. დავთეს ღრმად, посѣять.

**ჩათვალიერება** (ვათვალიერებ, -რე), ზ. მ. თვალს მოვჰკრავ, просматривать, замѣчать.

**ჩათვლა** (ვჰსთვლი, ვჰსთვალე), ზ. მ. დავსთვლი, ვანგარიშობ, сосчитать, ჩამათვალე, считай за мною, (ჩავუთვლი, -თვალე), ზ. ვ. გავუზრი ან თვლით მივჰსცემ; зачесть; со счетомъ отдавать; სამ. ვახტ. 103; (ჩავეთვლები, -თვალე), ზ. თვ. გავეზრები, зачесться, სამ. ვ. 110.

**ჩათვლემა** (ჩამთვლემს, -ლია), ზ. უ. ჩამეძინება, задремать.

**ჩათლა** (ჩავჰსთლი, ჩავათლი, -ვათალე), ზ. მ. ჩავჰკვეთ, ჩავჰსჭრი, отсѣчь, отрѣзать.

**ჩათლაყუჩი,** ს. ხერკინა, ზედეკონი; скипидар-

никъ, терпентинное дерево; ნ. ჩ. ლ; ბ. ლ; პ. ფ. ლ.

**ჩათლახი**, მაგალ. ნესვი, гнилая дыня.

**ჩათრევა** (ვა), ზ. მ. თრევით ჩავიყვან ან ჩავიტან, стащить внизъ; სამ. ალბ. 13; (ჩავეთრევი, -რიე), ზ. თვ. თრევით ჩავალ; тащиться внизъ; ჩათრეულს ჩაყოლილი ჯობიან; лучше чтобъ проводили внизъ, а не стащили; გორგ. 245, 2 ქართლ. 520.

**ჩათრობა** (ჩავსთვრები, -თვერ), ზ. ვლ. დავჰსთვრები, упиваться.

**ჩათუთქვა** (ვჰ), ზ. მ. მდუღარეს წყალში მოვალბობ, обварить кипяткомъ, (ვითუთქები), обвариваться, упариться, развариться.

**ჩათუჭლემა** ნ. ჩათვლემა.

**ჩათხევა** (ვა), ზ. მ. ჩავჰღვრი, გადავასხამ, вылить.

**ჩათხრა** (ჩავჰსთხრი, -ხარე), ზ. მ. გავსთხრი, прокопать; ქილ. 169; გორგ. 256; გულს ჩაითხარ, замѣть, помни; ვისრ. 18.

**ჩაი**, ს. ცნობილი მცენარე ჩინეთისა, чай, **ჩაიდანი**, ს. ჩაის მოსამზადებელი ჭურჭელი, чайникъ.

**ჩაის**, უნდა ჩადის, ნახე ჩასვლა.

**ჩაკავება** (ვი), ზ. მ. ხელთ ვიგდებ, захватить.

**ჩაკაკუნება** (თავში ჩავუკაკუნებ, -ნე), ზ. მ. თავში ჩავჰკრავ; бить по головѣ; ჩონგ. 90.

**ჩაკარაბაკება** (ვაკარაბაკებ, -კე), ზ. მ. ჩავჰხევ; разорвать, ვეფხ. 553.

**ჩაკარგვა** (ჩავჰკარგავ, -გე), ზ. მ. დავჰკარგავ; терять; (ჩავიკარგები, -გე), ზ. ვ. დავიკარგები, теряться, пронасть.

**ჩაკაფვა** (ვჰკაფავ, -ფე), ზ. მ. ჩავჰსთლი, ჩავსჭრი, срѣзать, разрубить, разсѣчь; რუსუდ. 717; ჩაკაფა ხევნარი, онъ вырубилъ аллею, რუსუდ 916.

**ჩაკაწრვა** (ვჰკაწრავ, -რე), ზ. მ. ჩავჰფხაჭნი, оцарапать.

**ჩაკენჭნვა** (ჩავუკენჭნავ თავში, გულში), вперять, надоумить, вбивать въ голову.

**ჩაკეპა** (ვჰ), ზ. მ. დავჰკეპ, დავსჭრი, рубить, крошить.

**ჩაკერება** (ვა), ზ. მ. კერვაში ჩავატან, вшивать.

**ჩაკეტა** (ვჰ), ზ. მ. შევჰკეტ, запирать, კაცია 15; (ვი თავსა), запереться.

**ჩაკეფა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰსჭრი, изрѣзать.

**ჩაკეცა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰღრეკ, ჩავჰხრი, вгибать; ჩონგ. 53; ჩაკეცილი ქუდი, вогнутая шапка; ჩავიკეც მუხლსა, согнуть колѣна, დარეჯ. 132; подкашиваются ноги.

**ჩაკჳდინება** (ვა), ზ. მ. მოვჰკლავ, убить.

**ჩაკჳდომა** (ჩავჰკვდები, -დი), ზ. ვლ. მოვჰკვდები, умирать.

**ჩაკვეთა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰსჭრი; разрубить, разрѣзать; 1 ქართლ. 118; დარეჯ. 90.

**ჩაკვეთება** (ვა), ზ. მ. დავაკვეთებ, დავსცემ, ударить объ.

**ჩაკვეხება** (ვა), ზ. მ. вложить.

**ჩაკვირვება** (ჩავჰკვირდები, -დი), ზ. ვლ. გაკვირვებით ვუყურებ, смотрѣть со вниманіемъ; ბუნ. კ. 106; 244, надивиться.

**ჩაკვრა** (ვჰკრავ), ზ. მ. пріударить.

**ჩაკიდება** (ვჰ), ზ. მ. დამოვჰკიდებ; свѣсить, повѣсить внизъ, ჩავუკიდებ ორმოში, спустить кому что въ яму; გორგ. 1; ხელი ხელს ჩაჰკიდეს, взяли другъ друга подъ руку; (ჩავეკიდები, -დე), ზ. თვ. დამოვეკიდები, свѣшиваться, დასტ. 131.

**ჩაკივლა** (ჩავჰკივი, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ჩავჰყვირი, кричать кому въ уши.

**ჩაკვირვება** (ვა), удивлять.

**ჩაკვერცხება**, наростовать, რქლ. ძველი, насидка.

**ჩაკმენდინება** (ვა), заставить молчать.

**ჩაკითხვა** (ვი), ზ. მ. წავიკითხავ, прочитать.

**ჩაკიკინება**, სხ. усмѣшка, (ვი), ზ. მ. კიკინს შევიქმ, заблеять; ან ჩავიცინებ, усмѣхнуться.

**ჩაკირვა** (ვჰკირავ, -რე), ზ. მ. კირში ჩავსვამ და მოვჰკლავ, залить извѣстью преступника; პექხ. 189.

**ჩაკლვა** (ვჰკლავ, ვჰკალ), ზ. მოვჰკლავ, убить, ჩონგ. 19, 41.

**ჩაკნინება** (ვა), ზ. მ. შევამცირებ, умалять.

**ჩაკოდვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰკოდავ, ранить.

**ჩაკონება** (ჩავეკონები, -ნე), ზ. თვ. გულზედ მოვეხვევი, пасть въ объятія.

**ჩაკოცნა** (ვჰ), ზ. უ. облобызать, разцѣловать.

**ჩაკოჭვა** (ვჰ), ერთი ჩინიანის კული მეორესთან ჩაკოჭვილია?

**ჩაკრება** (ჩავჰკრებ, -რიბე), ზ. მ. შევჰკრებ; ჩავაწყობ, 1 ქართლ. 197; содрать; уложить.

**ჩაკრეფა**, იგივე ჩაკრება.

**ჩაკრეჭა** (ვჰკრეჭ, ვჰკრიჭე), ზ. მ. გავჰკრეჭ მცირედ ჩავჰკვეც, состричь, постричь.

**ჩაკრვა** (ჩავჰკრავ, -კარ), ზ. მ. ჩავარტყამ, ударить; (ჩავაკრავ, -კარ), თოკით ჩავამაგრებ, ან დავაწებებ, მივაკრავ; привязать веревкой; прилѣпить; вклеить; გულში ჩავიკრავ, принять кого въ объятія, обнять; **ჩაკრული**, მიმ. пристегнутый, ჩონგ. 138; ჩავჰკრავ თავში, ударить въ голову; ერისთ. 2—36; ანტ. 4—59; ჩავაკრავ პურს თორნეში, садить хлѣбъ, ერისთ. 2—64.

**ჩაკრთომა** (ჩავჰკრთები, -თი), ზ. ვლ. გავჰკრთები, შემეშინდება, оробѣть, испугаться.

**ჩაკრულვა** (ვჰ), ზ. მ. проклинать.

**ჩაკრუნჩხვა** (ჩავიკრუნჩხები), ზ. ვ. მოვიბლუნძები, съежиться.

**ჩაკუკება** (ვიკუკებ, -კე), ზ. ვ. ჩავიკუნტები, присѣсть на корточкахъ; ჩაკუკებით როკვა, присядка.

**ჩაკუნტება** (ჩავიკუნტები, -ტე), ნ. ჩაკუკება; მირ. 9.

**ჩაკუზვა** (ჩავიკუზები, -ზე), ზ. ვ. მოვიკაკვები, сгорбиться.

**ჩაკუწვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰკუწავ, ნაჭრებად დავჰსჭრი, изрубить.

**ჩალა**, ს. ზრო, ღერო მოსავალთა, ვეფხ. 241, 1021; солома, камышъ, ჩალის ფერი ცხენი, буланая лошадь, ჩალად მიჩს, ни вочто не ставлю; ჩალა შაქრისა, сахарный тростникъ.

**ჩალაბუშა**, ს. ნოტიოს სიმღვრივე ჩალითა და ბეწვით ნარევი; всякая дрянь, нечистота въ мутной водѣ; ბუნ. კ. 271.

**ჩალაგება** (ვა), ზ. მ. ჩავაწყობ, укладывать; (ჩავლაგდები, -დი), ზ. ვლ. ჩავიწყობი, уложиться; убраться; **ჩალაგებული**, მიმ. уложенный.

**ჩალამბარა**, ს. მცენ. ჭყიმა; раст. купырь.

**ჩალამგელა**, ს. მჭილი საჭმელი; кики; ნ. ჩ. ლ. ნ. ჭილი.

**ჩალამკალამი**, ს. მცენ. тростникъ, ერისთ. ლ.

**ჩალანგარა**, ს. ნივნივი, სართულის გარდანაჭდობი ძელი, стропила.

**ჩალაპა**, ს. მცენ. ялапа раст. ერისთ. ლ. დამაცვება.

**ჩალაპარაკება** (ვი), წარმოვჰთქვამ, проговорить.

**ჩალადაჯი**, ს. საკლავისა ბეჭის ზედეთი ნაწილი, оковалокъ; часть мяса; კავკ. გაზ. 1852 წლ. № 43.

**ჩალაშაქარა**, ს. მცენ. ხორგა, ცოცხა, ცოცხტკბილა; сорго сахарное ერისთ. ლ.

**ჩალახეში**, ს. ჩჩვილთ საგებელი შალთქუნი აკვნის, небольшой дѣтскій тюфякъ; ნ. ჩ. ლ; საბ. ლ. соломенникъ, ჩალის ლოგინი.

**ჩალბობა** (ვა), ზ. მ. დარბილება წყალში, мочить, размачивать въ водѣ; (ჩავლბები, -ბი), ზ. ვდ. წყალში დავრბილდები, размокнуть въ водѣ; **ჩამბალი**, размоклый; **ჩალევა**, ნ. **დალევა**.

**ჩალევა** (ვი), ზ. მ. წყალთათვის; დავჰსძირავ, осѣдать, опускаться на дно.

**ჩალეწა** (ვჰ), ზ. მ. ჩავამტვრევ, ჩავამსხვრევ; сломать.

**ჩალთა**, ს. ბუდე ისრისა, წიგნისა, чехолъ, футляръ.

**ჩალთაბუდე**, ს. ჩალთა წიგნისა და სხ. შალითა, чехолъ, футляръ.

**ჩალთუგი**, **ჩალთუქი** (თათრ.), ს. მოუმკავი ან მოუცეხველი ბრინჯი კილიანი; рисъ на корнѣ; დასტ. 133; ნ. ჩ. ლ; გუჯ.

**ჩალიანი**, ზედ. ჩალისაგანი, соломенный, დარეჯ. 2—124, 149.

**ჩალიკვა**, ს. ცაცია, მარცხენის ხელის მხმარებელი, лѣвша.

**ჩალიხი**, **ჩალიხობა**, ს. რიგით და რიგით ომი, безпрерывная борьба; 1 ქართლ. 364.

**ჩალიჩი**, ტილოს ლახტი საგვემელი ფუნდრუკობაში, жгутъ

**ჩალოდინება** (ჩაველოდინები, -ნე). ზ. თვ. მოველოდები, მოველი, ожидать, 2 ქართლ. 368.

**ჩალოდინი**, ს. ლოდინი, ожиданіе, 2 ქართლ. 365.

**ჩალპობა** (ვჰლპები, -პი), ზ. უ. დავჰლპები, сгнить.

**ჩალტობა** (ვა), ზ. მ. დავალტობ, დავასველებ, обмочить.

**ჩალტოლვა**, (ვჰ), обмочить.

**ჩალუმელი**, ს. მგბარი მხალი, შორშორი, варенные овощи безъ приправы; საბ. ლ; ნ. ჩ. ლ.

**ჩალური**, ს. ჩალის ფაცხა, соломенная изба; 2 ქართლ. 531; კაცია 35.

**ჩალურჯება** (ჩავულურჯებ ტანსა, -ჯე), ზ. მ. ცემით დავულურჯებ ტანსა; избить, нанести кому синяковъ; (ჩავლურჯდები, -ჯდი), ზ. ვდ. დავლურჯდები, ლურჯი შევიქმნები, синѣть, становиться синимъ.

**ჩალხანა**, ს. კარდალი, მცირე ქვაბი, небольшая кострюля; 1 ქართლ 306; როგორიც ალხანა, ისეთი ჩალხანა, ანდ. каковъ попъ, таковъ и приходъ.

**ჩალხი**, ს. 1 ქართლ. 306; ნახე თარგმობა.

**ჩამაბარებელი**, ს. ხელში მიმცემი, вручитель.

**ჩამაგრება** (ვა), ზ. მ. დავამაგრებ, прикрѣпить.

**ჩამალვა** (ვჰმალავ, -ლე), ზ. მ. დავჰმალავ; скрыть, (ჩავიმალვი, -ლები; -ლე), ზ. ვ. დავიმალვი, скрыться, спрятаться.

**ჩამარხვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰმარხავ, зарыть, спрятать; сохранить; (ჩავიმარხები, -ხე), ზ. ვ. დავიმარხები, быть зарыту, скрыту.

**ჩამატება**, სხ. прибавленіе, (ვჰ), ზ. მ. მოვუმატებ, ჩავურთავ, прибавить, включить.

**ჩამბალილა**, ს. ერთ რიგი როკვა; родъ пляски.

**ჩამდაბლება** (ვა), ზ. მ. დავამდაბლებ, понижать, низить; (ჩავჰმდაბლდები, -დი), ზ. ვდ. понижаться.

**ჩამდგარი**, ზედ. поставленный.

**ჩამდებელი**, ს. დამდებელი, вкладчикъ.

**ჩამდინარე**, ზედ. მდინარი წყალი, протекающій.

**ჩამდუღრება** (ვა), ზ. მ. მდუღარეში ჩავჰსდებ, обварить.

**ჩამეხება** (ვი კარს притворить двери; მოურავ. 223.

**ჩამზრალი**, ზედ. გაყინული, замерзшій.

**ჩამზღვლევა** (ვა, -ლიე), ზ. მ. დავაქცევ, ჩავანგრევ, разрушить; (ჩავიმზღვლევი, -ლიე), ზ. ვდ. ჩამოვინგრევი, ჩამოვიქცევი, обрушиться.

**ჩამთესვლება** (ვამთესლებ, -ლე), ზ. მ. ჩავჰნერგავ, всѣять, вкоренять.

**ჩამთვრალი**, ზედ. ჩალეული, დალეული, пьяный.

**ჩამთქნარება** (ვამთქნარებ. -რე), ზ. მ. მოწყენისაგან ან ძილისა პირს დავაღებ, зѣвать.

**ჩამიჩი** (სპარს.), ს. სკიჯი, გამხმარი ყურძენი, изюмъ, ბუნ. ლ.

**ჩამიჩუმი**, ს. ჩუმობა, დაწყნარებულება, тишина; რუსუდ. 300.

**ჩამიწება** (ვა), ზ. მ. დავამიწებ, მიწად შევიქმ, превращать въ прахъ; (ჩავჰმიწდები, -დი), ზ. ვდ. დავჰმიწდები, მიწად შევიქმნები, превращаться въ прахъ.

**ჩამიჯნვა** (ვჰმიჯნავ, -ნე), ზ. მ. მიჯნებს ჩავჰყრი, ставить межевые знаки; გუჯ. 33.

**ჩამკვდარი**, ზედ. მომკვდარი, умершій, издохлый.

**ჩამო**, წერილში შთამო, წინადადება თანდებულივით, მოეზავებით ზმნათა; მაგალ. ჩამოვალ, ჩამოვჰბერავ.

**ჩამო**, თანდ. კიდე. კიდეგან, кромѣ.

**ჩამოარება** (ვი), ზ. უ. ჩამოვივლი. обходить; проходить, проѣзжать мимо; ანტ 5 – 27.

**ჩამობანა** (ვჰ), ზ. მ. დავჰბან, ჩამოვჰრეცხ, обмыть; ქილ. 43.

**ჩამობერვა** (ვჰ). ზ. მ. მოვუბერავ. подуть.

**ჩამობზეკა** (ვიბზიკები, -კე), ზ. ვ. ჩამოვიშვები, отвиснуть.

**ჩამობინდება** (ვჰბინდდები, -დი), ზ. ვდ. ჩამოვჰლამდები, смеркаться.

**ჩამობმა** (ჩამოვაბამ, -ბი), ზ. მ ჩამოვჰკიდებ; დავაბამ; свѣшивать; привязать; ვეფხ. 477; (ვებმი, მაგ. უტოებზედ), повиснуть.

**ჩამობნევა** (ვაბნევ, -ბნიე). ზ. მ. ჩამოვჰყრი, сыпать, бросать внизъ; (ჩამოვიბნევი, -ნიე), ზ. ვ. ჩამოვიყრები, сыпаться.

**ჩამობნელება** (ვა), ზ. მ. დავაბნელებ, затмѣвать;

(ვჰბნელდები, -დი), ზ. ვდ. დავჰბნელდები, стемнѣть.

**ჩამობრუნება** (ვა), ზ. მ. მოვაბრუნებ, воротить кого; (ჩამოვჰბრუნდები, -დი), ზ. ვდ. მოვჰბრუნდები, воротитьсв, დასც. 44, ჩამობრუნვით, ზზ. მობრუნებაზედ, идя назадъ, 1 ქართლ. 156.

**ჩამობრძანება** (ვა), ზ. მ. ჩამოვიყვან, свести, ან მოვიყვან, привести, (ჩამოვჰბძანდები, -დი), ზ. ვდ. ჩამოვალ; მოვალ; сходить; пріѣхать, прибыть; ბატონი ქალაქში ჩამობძანდა, баринъ пріѣхалъ въ городъ.

**ჩამობუზვა** (ჩამოვიბუზები, -ზე), ზ. ვ. მოვიბღუნძები, ავიმრიზები, მოვიქურუხებ; наежиться, нахмуриться.

**ჩამობურვა** (ჩამოვჰბურავ, -რე), ზ. მ. ჩამოვჰხურავ, ჩამოვაფარებ, накрывать, надѣвать; (ჩამოვიბურავ, -რე), ზ. მიჩ. ჩამოვიხურავ, წამოვიფარებ, накрыться, надѣть.

**ჩამობღრეცა** (ჩამოვუბღერცდები, -დი), ზ. ვდ. ჩამოვემზღვლევი, отвиснуть, კაცია 120.

**ჩამობღუნძვა** (მოვიბღუნძავ, -ძე), ზ. მ. ქუდს უშვერად დავიხურავ, напялить на себя шляпу.

**ჩამოგდება**, სხ. сбрасываніе; თავ ჩამოგდებით, ზზ. съ поникшею головою, ვისრ. 22; ვეფხ. 86; მთიდამ მინდოდა თავის ჩამოგდება, я хотѣлъ броситься съ горы; დავრ. 43; (ვაგდებ, -დე), ზ. მ. შთავაგდებ, ჩავაგდებ; გადავაგდებ; сбросить, скинуть, свалить; ვისრ. 54; რუსუდ. 437; ქილ. 482; ცხენიდამ ჩამოაგდეთ, ты сшибъ его съ лошади; ვეფხ. 290; 2 ქართლ. 558; ჩამოვაგდებ ცრემლსა, проронить слезу; -თავსა, опустить голову; -სიტყვას, завести рѣчь; კაცია 44; სამ. სომხ. 351; -სამდურავსა, посѣять неудовольствіе, -ზავსა, водворить миръ; ქილ. 182; -ამ, -შფოთსა, ссорить, -ამბავსა, начать разсказывать, ქილ. 211; -პატივიდამ, лишать почестей; სამ. სომხ. 59; -ხელს, опустить руки; რუსუდ. 779; ჩვენსავე ხელს ჩამოაგდეს, намъ опять отдали въ руки; გუჯ. 23; ჩამოვუგდებ, მაგალ. შეკითხულობას, предложить вопросъ; ჩამოვიგდებ შუაში, поставить кого посредникомъ; ქილ. 111; (ჩამოვეგდები, -გდე), ზ. თვ. броситься, свалиться.

**ჩამოგება** (ვა), ზ. მ. ჩამოვჰფენ, свѣсить.

**ჩამოგებება** (ვა), ზ. მ. ჩამოვჰგზავნი მისაგებებლად, послать кого на встрѣчу; (ვეგებები, -ბე), ზ. თვ. ჩამოვალ მისაგებებლად, сойдти кому на встрѣчу; დარეჯ. 2—56; 2 ქართლ. 368.

**ჩამოგერება** (ვუ), ზ. მ. მოვუგერებ ბუზსა, обмахивать мухъ.

**ჩამოგვა** (ვჰგვი, ვჰგავე), ზ. მ. დავჰგვი ზევიდამ, сметать.

**ჩამოგვრა** (ვჰგვრი, ვჰგვარე), ზ. მ. ჩამოვიყვან, свести.

**ჩამოგზავნა** (ვჰგზავნი, -ნე), ზ. მ. ძირს ჩამოვავლენ, ниспослать, დარეჯ. 2—86.

**ჩამოგლესა** (ვჰგლეს, ვჰგლისე), ზ. მ. გავლეს ზევიდამ, подштукатурить.

**ჩამოგლეჯა** (ვჰგლეჯ, ვჰგლიჯე), ზ. მ. ჩამოვჰხეხ, сорвать, рвать сверху внизъ; ვეფხ. განმ. თ. 862.

**ჩამოგროვება** (ვაგროვებ, -ვე), ზ. მ. მოვაგროვებ, მოვაქუჩებ, собирать, скоплять, (ვჰგროვდები -დი), ზ. ვდ. მოვჰგროვდები, скопляться.

**ჩამოდაბლება** (ვა), ზ. მ. დავამცირებ, унижать.

**ჩამოდგმა** (ვჰსდგამ, -დგი), ზ. მ. გადმოვჰდგამ, ჩამოვიღებ, ჩამოვჰსდებ; составить, ставить внизъ.

**ჩამოდგომა** (ვჰსდგები, -დეგ ან დექ), ზ. ვდ. ჩამოვეცილები, მოვეცლები; უკან დავჰდგები; ან მოვადგები; посторониться; подступать; ლეკის ჯარები ყაზახად ჩამოდგნენ, войска Лезгинъ вступили въ Казахи; 2 ქართლ. 434; ჩამოდეგ, посторонись, სინათლე არ ჩამოდგეს, чтобы свѣтъ непроникъ; 2 დაბეჭდ. ქართლ. ქრ. 102; მზის სხივი ჩამოდგა, солнечные лучи проникли, მუნჯვ 104; (ჩამოვადგები, -დეგ), ზ. ვდ. подступить; 2 ქართლ. 423; ჩამომიდეგ, отстранись, дай дорогу; ჩამომიდგა, онъ остановился у меня; რუსუდ. 381; (ვუდგები, -დეგ, მდაბ. -დექ), ზ. ვდ. ადგილს დავანებებ, მივჰსცემ ვისმე; ან მოვადგები; дать мѣсто кому либо; подступить; 1 ქართლ. 232; 2 ქართლ. 519; ოსმალნი იმერეთს ჩამოუდგნენ; Турки вступили въ Имеретію; 2 ქართლ. 529; სინათლე ჩამოუდგა, свѣтъ озарилъ, ანდრ. 112, ჩამოუდგა მტერი, врагъ наступилъ, რუსუდ. 643; ჩამოუდგა მტრად, онъ подошелъ къ нему съ враждебною цѣлью; **ჩამოდგომილი**, მიმ. -მოედანზედ ჩამოდგომილნი კარავნი, шатры, поставленные на площади, ვეფხ. 462; ჩავჰდგომივარ, ჩამოვდგომოდი. ზ უ. я приступилъ къ кому; ჩამოსდგომოდნენ ურუმნი გურიელსა, къ Гуріелу подступили турки; 2 ქართლ. 461.

**ჩამოდება** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვჰსდგამ, მოვაცლი; составить внизъ.

**ჩამოდება** (ვჰსდებ, დე). ზ. მ. მოვსდებ, მოვჰკიდებ. зацѣпить, დაბლა დავსდებ, ჩამოვიღებ, снять.

**ჩამოდევნა** (ჩამოვჰსდევ, -დიე), ზ. მ. უკან მივსდევ, слѣдовать, დასც. 45; დიდი შარა რომ ჩამოსდევს. рядомъ которой идетъ большая дорога; დასც. 47.

**ჩამოდენა** (ჩამოვადენ, -დინე), ზ. მ. მოვაგდებ წყალსა, заставить течь, ქილ. 262, (ჩამოვჰსდი. -დიოდი. ზ. უ. მოვდივარ წყლისათვის, течь, ვისრ. 80; ჩამოვსდივარ. -ვდიოდი. протекать, ცრემლი ჩამოსდიოდა ან ჩამოუდიოდა, слезы текли; რუსუდ. 775: ყარამ. 149, მდინარე ჩამოუდის, рѣка протекаетъ мимо, орошаетъ.

**ჩამოდინება** (ჩამოვადინებ, -ნე), ზ. მ. დამოვადინებ. заставить течь; (ჩამოვედინები, -ნე), ზ. თვ. დამოვედინები, ვჰსდი; течь.

**ჩამოდნობა** (ვა), ზ. მ. დავადნობ, ჩამოვასხამ მეტალსა; отливать, лить металлъ; (ჩამოვჰდნები. -დნი), ზ. ვდ. ჩამოვისხმი, დავჰდნები, გავჰლხვები. გავჰხდები; таять, растоплять; оплывать; худѣть, тощать; **ჩამომდნარი**, მიმ. оплывшійся: исхудалый.

**ჩამოვარდნა** (ჩამოვვარდები, -დი; ჩამოვუვარდები, -დი), ზ. ვდ. ძირს დავეცემი; ჩამოვეგდები; упасть. свалиться, -ჩხუბი, завязался споръ; სიტყვა ჩამოვარდა, зашла рѣчь; მთა ბარს იქით რაც ჩამოვარდების მინდორი, გუჯ. 27; все поле, которое растилается за равниной и горами; ბინდი რომ

ჩამოვარდა, когда смерклось, ჩამოუვარდათ სამდურავი, между ними возникло неудовольствіе; ბერძნ. სამ. 116; 2 ქართლ. 567; ხევი ჩამოვარდება, проходитъ оврагъ; ლანც. 47; რა მრჯიდა რომ ამისთანა ალაგს ჩამმოვარდი, какая нужда заставила меня очутиться въ такомъ мѣстѣ; ყარამ. 134; ჩვენს ხელთ ჩამოვარდა, онъ попался намъ въ руки; ჩამოგვივარდათ ჩხუბი, мы поссорились; ქილ. 249, 560; შორით **ჩამოვარდნილი**, издали пришедшій; სომხ. სამ. 357; იმას არ ჩამოვუვარდები, я не хуже его.

**ჩამოვარცხნა** (ჩამოვვარცხნი, ჩამოვივარცხნი, -ხნე), ზ. მ. სავარცხლით ჩამოვისწორებ თმასა, причесывать.

**ჩამოვლა** (ჩამოვვლი, -ლე, ჩამოვივლი, ხრ. არა აქვს); ზ. უ. ჩამოვიარ; გავივლი, проходить; сходить внизъ; (ჩამოვუვლი, -ლე), ზ. უ. გავუვლი, пройдти мимо, ანც. ნ. 6—33; სიბრ. 168; ნახე ჩამოსლვა.

**ჩამოვლება** (ვავლებ, -ლე), ზ. მ. მოვავლებ, გარშემოვუდებ, გარშემოვაკრავ, обнести, обложить, (ჩამოვივლებ, -ლე), ზ. მიჩ. ჩამოვიკიდებ, მოვივლებ გულზედ, повѣсить на себя.

**ჩამოვლენა, ჩამოვლინება** (ვა), ზ. მ. ჩამოვჰგზავნი, ниспосылать, (ვივლინები, -ნე), ზ. ვ. ჩავიგზავნები, ниспосылаться.

**ჩამოზევა** (ჩამოვჰზევ; -ზიე), ზ. მ. ჩამოვჰწევ. тянуть внизъ; ჩამოვიზევი; -ზიე, ზ. ვ. ჩამოვიწევი, ჩამოვსწვები, обвиснуть.

**ჩამოზვავება, ჩამოზღულა** (ჩამოვჰზვავდები, -დი; ჩამოვიზღვლევი, -ლიე), ზ. ვ. ჩამოვჰსწვები, ჩამოვიმზღვლევი, обвиснуть; обвалиться; ქილ. 85.

**ჩამოზიდვა** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვიტან, ჩამოვიღებ, сносить внизъ.

**ჩამოზნექა** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვჰხრი, сгибать, (ვიზნიქები, -ქე), ზ. ვ. ჩამოვიზევი, обвиснуть.

**ჩამოზღვლევა** (ვიმზღვლევი, -ლიე), ზ. ვ. ჩამოვიზვლევი, ჩამოვიქცევი, обвиснуть, обвалиться; ქილ. 300.

**ჩამოზღუდვა** (ვჰ), ზ. მ. ზევიდამ ქვეით ზღუდეს მოვავლებ, оградить стѣною сверху до низу.

**ჩამოთესლვა** (ვჰთესლდები), вкореняться, 24 დიდმ.

**ჩამოთვალიერება** (ვა), ზ. მ. თვალს მოვჰკრავ, დავათვალიერებ, оглядѣть, осмотрѣть.

**ჩამოთლა** (ვა), ზ. მ. ჩამოვჰსჭრი, ჩამოვჰკაფ, срѣзать.

**ჩამოთჳლა** (ჩამოვჰსთვლი, -თვალე), ზ. მ. თავიდამ ბოლომდინ დავსთვლი, пересчитывать.

**ჩამოთრევა** (ვა), ზ. მ. თრევით ჩამოვიყვან, ან ჩამოვიტან, стащить внизъ; (ჩამოვეთრევი, -რიე), ზ. თვ. თრევით ჩამოვალ, идти, тащиться внизъ.

**ჩამოთუთხნა, -თითხნა** (ვჰსთითხნი, -ნე), ზ. მ. ჩამოვჰსვრი, измарать.

**ჩამოთქმა** (ვჰ), ზ. უ. წარმოვჰსთქვამ, ვიტყვი; ან მოვჰთქვამ ტირილით უბედურობასა; вѣщать, повѣдать, сказывать; на распѣвъ изчислять несчастія; იერემ. 23—28.

**ჩამოთხოვნა** (ვი), ზ. მ. ჩამოვიწვევ; звать внизъ.

**ჩამოთხრა** (ვჰთხრი, ვჰსთხარე), ზ. მ. ვჰსთხრი ზევიდამ ქვეით, копать сверху внизъ.

**ჩამოიბ, ჩამოიბად**, ზზ. გარდა, გარდაისად, кромѣ.

**ჩამოკაკვა** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვხრი, согнуть.

**ჩამოკაფვა** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვჰსჭრი, срубать, срѣзывать.

**ჩამოკვდომა** (ვჰკვდები, -დი), ზ. ვდ. მოვჰკვდები, умереть.

**ჩამოკეცა** (ვჰ), ზ. მ. დავჰკეც, сложить, ჩამოვიკეც ფეხებსა, сѣсть поджавши ноги.

**ჩამოკვეთა** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვჰსჭრი, срубить, ქილ. 403.

**ჩამოკვრა** (ვა), ზ. მ. оклеить.

**ჩამოკვრა** (ვჰ), пріударить.

**ჩამოკიდება** სხ. вѣшаніе, (ვჰ), ზ. მ. ზედ-დავჰკიდებ; вѣшать, подвѣшивать, -ძელზედ, повѣсить на деревѣ; 1 ქართლ. 384; 331; ტიმ. 25; (ვი), ზ. მიჩ. ჩამოვიკიდებ, повѣсить на себя; (ჩამოვეკიდები), ზ. თვ. დავეკიდები; გადავეკიდები, არ მოვეშვები, повѣситься; приставать къ кому, придираться; ჩამოვჰკიდებ ზარსა, повѣсить колоколъ; ჩამოვჰკიდებ თავსა, повѣсить голову; ჩამომეკიდა, онъ присталъ ко мнѣ; **ჩამოკიდებული**, მიმ. повѣшенный; ან დამოკიდებული, зависящій, зависимый; ალ. 90; დამოკიდებულვარ, я завишу.

**ჩამოკითხვა**, ნ. ჩაკითხვა.

**ჩამოკლება** (ვა), ზ. მ. დავამოკლებ, დავამცირებ, укорачивать, уменьшать; (ვჰკლდები, -დი), ზ. ვდ. დავჰმოკლდები, укорачиваться, уменьшаться.

**ჩამოკრება** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვიღებ, ჩამოვალაგებ, брать сверху; (ვიკრიბები), собираться.

**ჩამოკრვა** (ვჰკრავ, -ვჰკარ), ზ. მ. დავჰკრავ, დავარტყამ; пріударить; -ზარსა, пріударить въ колоколъ; -ტალსა კვესს, высѣкать огонь кремнемъ; ქილ. 697; -ჩანგსა, играть на арфѣ; ვისრ. 58; ჩამოვუკრავ ცხენსა თავს, привязать лошадь; (ჩამოვიკრავ, -კარ), ზ. მ. დავაკრავ, приклеить.

**ჩამოლაგება** (ვა), ზ. მ. ჩამოვაწყობ, убирать, прибирать, (ჩამოვჰლაგდები, -დი), ზ. ვდ. ჩამოვალ სოფლიდამ და სხ. ჩამოვჰსახლდები, переселяться; ბუნ. კ. 138.

**ჩამოლაპარაკება** (ჩამოვილაპარაკებ, -კე), ზ. უ. მოვილაპარაკებ, переговорить съ кѣмъ.

**ჩამოლოცვა**, ს. განტევების ლოცვა, отпустъ; (ვი), ზ. მ. მოვილოცავ. გავათავებ ლოცვას, отмолиться.

**ჩამომავალი**, ზედ. нисходящій, რუსუდ. 424.

**ჩამომავლობა**, ს. ჩამომავალი ნათესაობა, შთამოება, შთამომავლობა, потомство; სქემა ჩამომავლობისა, родословная таблица.

**ჩამომდინარება** (ვჰმდინარებ, -რე), ზ. უ. წყალთათვის: მოდის, მომდინარებს, протекать, течь.

**ჩამომდურება** (ჩამოვამდურებ, -რე), ზ. მ. სამდურავს ჩამოვაგდებ, посѣять раздоръ, (ჩამოვიმდურვებ, -ვე), მოვიმდურებ, прогнѣвить; ჩამოვემდურები, ზ. თვ. მოვემდურები, вознегодовать на кого.

**ჩამომზღულევა** ნ. ჩამოზღვლევა.

**ჩამომტვრევა** (ვა), ზ. მ. ჩამოვამსხვრევ, разбить.

**ჩამომსხმელი**, ს. ვინც ჩამოასხამს მეტალსა, отливатель.

**ჩამომშთვარი**, ს. ჩამორჩობილი, утопленникъ, удавленникъ.

**ჩამომშვიდება** (ვა), ზ. მ. მოვამშვიდებ, მოვამდოვრებ, успокоить, усмирить, (ჩამოვმშვიდდები, -დი), ზ. ვდ. მოვჰმშვიდდები, успокоиться, усмириться.

**ჩამომჩქრიალი**, ზედ. ჩქრიალით მომდინარე, текущій съ журчаніемъ; ჩონგ. 62.

**ჩამომცრევა, -რობა** (ჩამოვამცრევ, -რობ; -რე), ზ. მ. შევამცირებ, уменьшать; умалять; унижать; შესაგ. ალბ. სამ. ვახტ. 24, ალბ. 3.

**ჩამომწიფება** (ვჰმწიფდები), ზ. ვდ. დავჰმწიფდები, созрѣвать.

**ჩამომწვარი**, ზედ. დამწვარი, выгорѣлый.

**ჩამომწკრივება** (ვა), ზ. მ. რიგზედ დავაწყობ, ჩამოვარიგებ, поставить въ рядъ, ანტ. 3—20; (ვუმწკვრდები), стать въ рядъ.

**ჩამომხდარი**,

**ჩამომხტარი**, ზედ. ჩამოხდომილი, დამდგარი სადმე, რუსუდ. 685; ანტ. 45; остановившій гдѣ либо, или у кого.

**ჩამომხმარი**, ზედ. გამხდარი, изхудалый; изсохшій.

**ჩამონაბამი**, ზედ. დაბმული, привязанный.

**ჩამონაბერი**, მიმ. მობერილი, მოქროლილი, дунутый.

**ჩამონაგდები**, ს. ჩამონაყარი, сброшенный.

**ჩამონაგვიანება** (ვა), ზ. მ. მოვანაგვიანებ, насорить.

**ჩამონადირება** (ვი), ზ მ. მოვინადირებ, обойти охотою мѣсто.

**ჩამონათება** (ვუ), ზ. მ. სანთელს მივუნათებ, посвѣтить кому свѣчу.

**ჩამონაკიდარი**, ზედ. ჩამოკიდებული, повѣшенный.

**ჩამონაყარი**, ზედ. ჩამოყრილი, ან მოყრილი ქარისაგან; сброшенный; нанесенный вѣтромъ.

**ჩამონაცვივნი**, ზედ. ჩამოცვივნული, падшій, ქილ. 422.

**ჩამონგრევა** (ვანგრევ, -რიე), ზ. მ. ჩამოვაქცევ, разрушать, ломать; (ვინგრევი, -რიე), ზ. ვდ. დავიქცევი, обрушиться.

**ჩამოოხრება** (ვაოხრებ, -რე), ზ. მ. მოვაოხრებ, უშენ ვჰყოფ, опустошить.

**ჩამოპარება, -რვა** (ვა), ზ. მ. პარვით ჩამოვიყვან, украдкою сносить или сводить; (ჩამოვიპარვი, -რე), ზ. გ. პარვით ჩამოვდივარ, сходить украдкою съ лѣстницы; (ჩამოვეპარები, -რე), ზ. თვ. მივეპარვები, პარვით მივუვალ; подходить украдкою; ჩამოგვეპარნენ, они подошли къ намъ украдкою; 2 ქართლ. 315.

**ჩამორბენა** (ვა), ზ. მ. რბენით ჩამოვიტან, сносить что сверху украдкою; (ჩამოვირბენ, -ბინე; ვჰრბი, სრ. არა აქვს), ზ. უ. რბენით ჩამოვჰდივარ, сбѣгать, бѣжать внизъ.

**ჩამორბილება** (ვა), ზ. მ. დავარბილებ, смягчать.

**ჩამორევა** (ვუ), ზ. მ. მოვურევ, помѣшать, ვერევი, вмѣшаться.

**ჩამორეკა** (ვჰრეკ, -რეკე), ზ. მ. ჩამოვჰკრავ ზარსა, пріударить въ колоколъ.

**ჩამორეკა** (ვჰრეკ, -რეკე), ზ. მ. ჩამოვლალავ, гнать внизъ; ჩონგ. 144.

**ჩამორეცხა** (ვჰ), ზ. მ. რეცხით ჩამოვჰსწმენდ, смывать; ვისრ. 148; ჩამოვირეცხ პირსა, омыть лице; ვისრ. 78.

**ჩამორთმევა** (ვართმევ, -ვართვი), ზ. მ. ხელი და ხელი გამოვართმევ; ავჰხდი, ავჰყრი პატივს; მივხდი, მივუღებ; взять у кого изъ рукъ, принять; лишать чести, званія; отнимать; -სალამსა, поздороваться. ყარამ. 6; ჩამოვართმევ ხელსა, пожать руку; ჩამოვართმევ ცხენსა, принять отъ кого лошадь; რუსუდ. 287; ჩამოვართმევ პატივსა. лишать чести, ქილ. 266; ჩამოვართმევ მამულსა, конфисковать имѣніе; ჩამოვართმევ ქვეყანას ერთგულობაში; принять за преданность страны; მრ. 118; ჩამოვართმევ სიგიჟეში, я стану считать это глупостью; დავრ. 7; ცალი მხარი ჩამოართვა, онъ отрубилъ ему одно плечо, разсѣкъ пополамъ; რუსუდ. 688; შურად ჩამოვართმევი, приму это за вражду; ცუდად ჩამოართმევენ, это примутъ за неприличный поступокъ; ქილ. 266; პირფერობაში ნუ ჩამომართმევ, неприми это за лесть; კაცია 80; ღმერთი კარგად ჩამოგართმევს, Богъ одобритъ это; სამ. სომხ. 189; (ჩამოვერთმევი, -თვი), ზ. თვ. ავეხდები. ავეყრები, წავერთმევი; лишаться; **ჩამორთმეული**, მიმ. лишенный; конфискованный.

**ჩამორიგება** (ვა, ჩამოვურიგებ), ზ. მ. ჩამოვამწკრივებ; ჩამოვუტარებ: მაგალ. საჭმელს; поставить въ рядъ, по порядку; обносить напр. кушанье по порядку; ანტ. 3—60; ჩამოვჰრიგდები, -დი; говоря о кушаньѣ: обноситься; подаваться; კაცია. 12.

**ჩამორიდება** (ვა), ზ. მ. მოვარიდებ, მოვაშორებ, отстранять; (ვერიდები, -დე), ზ. თვ. მოვშორდები, устраняться.

**ჩამორჩობა** (ვარჩობ, -ჩე), ზ. მ. მოვაშთობ, повѣсить, удушить, утопить; ვისრ. 17; ანდრ. 129; 2 ქართლ. 564; სომხ. სამ. 368; გორგ. 149.

**ჩამორჩომა** (ჩამოვჰრჩები, -ჩი), ზ. ვდ. მოვჰრჩები, оставаться, быть въ остаткѣ; კაცია 104.

**ჩამორცხა** (ჩამოვჰრცხები, -რცხი), ზ. ვდ. ჩამოვირეცხები, смываться; ოფლი ღვარად ჩამორცხოდა, потъ градомъ лилъ; რუსუდ. 479.

**ჩამორჭობა** (ვა), ზ. მ. დავარჭობ, воткнуть.

**ჩამოსაბძანებლად**, ზზ. ჩამოსასვლელად, на случай пріѣзда; 2 ქართლ. 421.

**ჩამოსავალი, ჩასასვლელი**, ს. გზა დაღმართზედ. спускъ, сходъ; მაგალ. -კარი, входныя двери.

**ჩამოსავლები**, ს. ყელზედ ჩამოსაკიდი, ყელსაბამი, ფარღული, ожерелье.

**ჩამოსაკიდარი, ჩამოსაკიდებელი**, ზედ. ან სახ. вѣшальный; вѣшалка.

**ჩამოსარჩობელი**, ზედ. დასარჩობი, вѣшальный, висѣлица.

**ჩამოსასვლელი**, ნ. ჩამოსავალი, 2 ქართლ. 421; ჩამოსასვლელად, для схода.

**ჩამოსახჩობი**, ზედ. достойный быть повѣшену.

**ჩამოსაწყვეტი**, ზედ. გაწყვეტისაგან, за разрывъ, ანტ. 4—4.

**ჩამოსევა** (ჩამოვუსევ, -სიე), ზ. მ. მოვუსევ, მოვუტევებ, напускать, натравлять.

**ჩამოსვა** (ვჴსვამ, -სვი), ზ. მ. ჩამოვაჯდენ, сажать внизъ, высаживать.

**ჩამოსვენება** (ვასვენებ, -ნე), ზ. მ. ჩამოვიღებ ხატს, ჯვარს; сносить образъ и т. п.

**ჩამოსვლა** (ჩამოვალ; სრ. არა აქვს; ჩამოვჴდივარ, ჩამოვედი, ჩამოვჴდიოდი); ზ. უ. მაღლიდამ ძირს ჩავალ; сходить внизъ; нисходить; ვეფხ. 327; 2 ქართლ. 421; ანც. 3—25; ნახე ჩამოდენა; (ჩამოვუვალ, ჩამოვუვედი), ზ. უ. დავუთმობ, უდარესი ვარ, уступать кому, напр. въ знаніи, въ умѣніи; ყელი ჩამოუვიდა, у него горло опухло; რომელნი არც ერთნი არ ჩამოუვიდენ გიგოს, никто изъ нихъ не хуже Гиго; ერისთ. 118; თავს არ ჩამოვუვალ, я не хуже его; ცრემლი ჩამოსდიოდა, слезы текли, **ჩამოსული**, მიმ. нисшедшій.

**ჩამოსმა** (ჩამოვსვამ, -სვი), ზ. მ. ჩამოვსვავ, ჩამოვაჯდენ; сажать внизъ, высаживать; მრ. 122; ჩამოვისვამ წვერზედ ხელსა, погладить рукою бороду.

**ჩამოსუმა** (ვისმევ ხელს წვერზედ), погладить бороду свою.

**ჩამოსრიალება** (ვჴსრიალდები), скатиться.

**ჩამოსროლა** (ვისვრი, -სროლე), ზ. მ. ვისვრი მაღლიდამ ქვევით, стрѣлять сверху внизъ; 2 ქართ. 412.

**ჩამოსუსტება** (ვჴსუსტდები, -დი), ზ. ვდ. მოვჴსუსტდები, ослабѣть.

**ჩამოსქდომა** (ვჴსქდები, -დი), ზ. ვდ. გავჴსქდები, треснуть.

**ჩამოსწორება** (ვასწორებ, -რე), ზ მ. მოვასწორებ, уровнять.

**ჩამოსწორ, ჩამოსწვრივ**, ზზ. გასწვრივ, перпендикулярно, вертикально; паралельно; 2 ქართლ. 389; ტიმ. 33.

**ჩამოსწრება** (ვასწრებ, -წარ). ზ. უ. დავასწრობ, предупредить кого; (ჩამოვესწრები, -წარ), ზ. თვ. захватить, застать; 2 ქართლ. 368; 1 ქართლ. 228.

**ჩამოსხდომა** (ჩამოვსხდები, -დი), ზ. უ. ჩავჴსჯდები მრავალთათვის, садиться, присѣсть; დარეჯ. 2—18.

**ჩამოსხეპა** (ვჴ), ზ. მ. ჩამოვჴკაფ. срѣзывать.

**ჩამოსხლეტა** (ჩამომისხლტა ფეხი), ზ. ვდ. წამისხლტა ფეხი, поскользнуться, (ჩამოვუსხლტები ფეხი), ზ. ვდ. соскользнуться, დარეჯ. 121.

**ჩამოსხმა** (ჩამოვასხამ, სხი), ზ. მ. ერთის ჭურჭლიდამ მეორეში ჩავასხამ ნოტიოს; сливать, переливать.

**ჩამოსხმა** (ჩამოვასხამ, -სხი), ზ. მ. გაღნობილს მეტალლისაგან შევჴქმნი სხვა და სხვა ნივთთა, ვითარ ზარსა, ზარბაზანსა და სხ. отливать изъ металла что.

**ჩამოსხვა** (ჩამოვასხამ, -სხი), ზ. მ. ავაგებ ძაფზედ მარგალიტის და სხ. нанизывать.

**ჩამოსხმა** (ჩამოვასხამ, -სხი), ზ. მ. ჩამოვიყვან, ჩამოვჴგვრი მრავალთა; приводить; пригонять; ვისრ. 97.

**ჩამოსხმა** (ვჴსხამ, ვჴსხი), ზ. მ გადმოვიყვან, ჩამოვჴსვამ, садить внизъ, высадить.

**ჩამოსხმევინება** (ვასხმევინებ, -ნე), ზ. მ. გადმოვასხმევინებ, заставить слить; ანც. 4—17.

**ჩამოსხმული**, მიმ. отлитый, вылитый; **ჩამოსხმულობა**, ს. ჩამოსხმული რამ, отливка.

**ჩამოსხნა** (ჩამოვჴსხნი, -ვჴსხენ), ზ. მ. მოვჴსხნი დაბმულსა, отвязать; (ჩამოვეხსნები, -ვეხსენ), ზ. მ. მოვეცლები, მოვეშორები; отвязаться, развязаться съ кѣмъ; სამ. სომხ. 76, ჩამომეხსენ, отвяжись.

**ჩამოტანა**, სხ. привозъ; (ვიტან, -ნე), ზ. მ. ჩამოვიღებ, ძირს მოვიტან, снести внизъ, ან შორიდამ მოვიტან, привозить, 2 გამოც. ქრისტ. 104; -ტივსა, гнать плотъ; (ჩამოვუტან, -ნე), ზ. მ. снести кому что сверху.

**ჩამოტანა, ჩამოტანება** (ჩამოვატან, -ნებ, -ნე), ზ. მ. ჩავუგზავნი ვისმე რასმე, послать что съ кѣмъ внизъ; ჴკრა თავში, ლახტი და ყურთან ჩამოატანა, ударилъ въ голову булавой и разсѣкъ до ушей; რუსუდ. 61; შვიდის დღის ნუზლი ჩამომიტანეს, снесли мнѣ провизію на семь дней.

**ჩამოტანინება** (ვა), ზ. მ. ძირს ჩამოვაღებინებ, заставить снести, 2 ქართლ. 520.

**ჩამოტარება** (ვატარებ, -რე), ზ. მ. გარშემოვავლენ; ან ჩამოვურიგებ რიგით საჭმელს და სხ; обводить; обносить кушанье; -ნავსა, проводить корабль, დარეჯ. 134; 152; ანც. 3—31.

**ჩამოტაცება** (ვიტაცებ, -ცე), ზ. მ. ტაცებით მოვიღებ დაბლა, унести внизъ; ქილ. 462.

**ჩამოტევა, ჩამოტევება** (მოვუტევებ, -ვე), ზ. მ. ჩამოვუშვებ; спускать, опустить внизъ.

**ჩატეხა** (ვჴსტეხ, -ხე), ზ. მ. გავჴსტეხ, отломать.

**ჩამოტრიალება** (ვა). ზ. მ. ჩამოვაბრუნებ, დავაბრუნებ, поворачивать, повертывать, (ჩამოვჴტრიალდები, -დი), ზ. ვდ. დავაბრუნდები, поворачиваться.

**ჩამოტყდომა** (ვჴსტყდები, -დი), ზ. ვდ. ჩამოვიმტვრევი, отламываться.

**ჩამოტყუება** (ვიტყუებ, -ვე), ზ. მ. მოტყუებით ჩამოვიყვან, сманить, приманить внизъ; 1 ქართ. 248; ქილ. 506.

**ჩამოუბნება** (ვიუბნებ, -ნე), ზ. უ. მოვილაპარაკებ, переговорить; რუსუდ. 759.

**ჩამოუსვლელობა**, ს. მოუსვლელობა, неявка; 2 ქართლ. 355.

**ჩამოფარდაგება** (ვჴ), ზ. მ. ფარდაგებს მოვაკრავ, обвѣшать стѣну коврами.

**ჩამოფარება** (ვა), ზ. მ. ჩამოვჴხურავ, მაგალ. ზეწარსა, ჩამოვჴკიდებ, გარდავაფარებ ფარდაგს, завѣшивать, занавѣшивать, спустить занавѣсь; ქილ. 357, 436; პირბადე ჩამოშვებული, съ опущеннымъ покрываломъ, ერისთ. 196. [чить.

**ჩამოფახვა**, (ვი), ზ. მიჩ. ჩამოვიჩაჩა ქუდს, нахлобу-

**ჩამოფენა** (ვჴფენ, -ნე), ზ. მ. გავჴფენ მაღლიდამ დაბლა, свесить.

**ჩამოფრენა** (ვა), ზ. მ. ფრენით ჩამოვიტან, летая сносить внизъ; ვჴფრინდები, -დი), ზ. უ. ფრენით ჩამოვალ დაბლა, слетать внизъ; ჩამოფრინვა (ვჴფრინავ, -ნე), ზ. უ. слетать.

**ჩამოფხავება**, სხ. ხორცის დაცვივნა, გახდომა; исхудать.

**ჩამოფხაცვა** (ვიფხაცავ ქუდსა), ზ. უ. ჩამოვიჩაჩავ, нахлобучить.

**ჩამოფხაჭნა** (ვჰფხაჭნი, -ნე), ზ. მ. დავჰკაწრავ, оцарапать.

**ჩამოფხეკა** (ვჰ), ზ. მ. ჩამოვჰხთლი ფხეკით, соскоблить.

**ჩამოფხუჭვა** (ვი), ზ. მ. ჩამოვიჩაჩავ, нахлобучить.

**ჩამოქანცვა** (ვჰ), ზ. მ. მოვღალავ, утомлять, (ვიქანცები, -ცე), ზ. ვნ. მოვიღალვი, утомиться.

**ჩამოქვეითება** (ვიქვეითებ, -თე), ზ. უ. დავჰქვეითდები, спѣшиться, сойдти съ лошади; (ვაქვეითებ, -თე), ზ. მ. დავაქვეითებ, спѣшивать, სამ. ვახტ. 158.

**ჩამოქლიბვა** (ვჰ), ზ. მ. ქლიბით გავხთლი, спиливать напилкомъ.

**ჩამოქნა** (ვჰქნი, -ვჰქენ), ზ. მ. შევიმუშავებ ტყავსა, выдѣлывать кожу.

**ჩამოქონება** (ჩამომაქვს, მქონდა), ზ. მ. ჩამოვიტან, снести внизъ.

**ჩამოქცევა** (ვაქცევ, -ციე), ზ. მ. ჩამოვანგრევ, отломать (строеніе); (ვიქცევი, -ქეც), ზ. ვ. ჩამოვინგრევი, обрушиваться; ჩამოვიქცევ თავსა, брошусь съ высоты.

**ჩამოღალვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰღალავ, утомить.

**ჩამოღება** (ვიღებ, -ღე), ზ. მ. ძირს დავიღებ, снять; ანტ. 4—32; ფეხი არ ჩამოუღია, онъ не спустилъ ноги, თავი არ ჩამოუღო, онъ непоклонился ему.

**ჩამოღვენთა** (ჩამოვიღვენთები, -თე), ზ. მიჩ. ვჰსწვეთ, დამოვედინები, капать (свѣчка), нагорать.

**ჩამოღმა**, ზს. ზზ. დაბლა, ძირს, ქვეით, внизъ, რუსუდ. 800; დარეჯ. 2—90; გუჯ. 10; თავ ჩამოღმა, внизъ головой; ქილ. 486; ან გარდა, გარდაის, исключая, ედემის ჩამოღმა, исключая рая.

**ჩამოღმართ**, ზზ. ჩაღმა, ქვეით, внизъ, შავქედის ჩამოღმართ, съ вершины черной горы до подошвы; გუჯ. 28.

**ჩამოღმართი**, ს. დაღმართი, скатъ, сходъ съ горы, მიქია. 1—5.

**ჩამოყენება** (ვა), ზ. მ. ადგილს მოვაცვლევინებ, удалять съ мѣста; ставить кого въ сторону; მროვ. 19; (ვუ), ზ. მიჩ. პირდაპირ დავუყენებ; ან უკან დავუდგამ; противупоставлять; ставить позади; 2 ქართლ. 443; 471.

**ჩამოყვანა** (ვი), ზ. მ. დაბლა ჩავიყვან, свести внизъ; 2 ქართლ. 103; ვისრ. 21; 37, ჩამოყვანინება (ვა), ზ. სს. დაბლა ჩავაყვანინებ, заставить свести внизъ, ჩამომიყვანეს, привели меня, 2 ქართლ. 568.

**ჩამოყივლა** (ვჰყივი, ვჰყივე, ვჰყივლე), ზ. უ. ზევიდამ ვუყვირი, кричать сверху; ქილ. 667.

**ჩამოყოლა** (ვჰყვები, -ყევ), ზ. მ. ჩავჰყვები ვისმე, идти внизъ съ кѣмъ либо, ან მივჰყვები, მივჰბაძავ, слѣдовать кому подражать, სამ. ვ 197.

**ჩამოყოლიება** (ვი), ზ. მ. დავიყოლიებ, დავიდევნებ, уговорить кого, заставить слѣдовать; 2 ქართლ. 541; ჩამომიყოლიებ, ე. ი. დამიყოლიებ, ты уговариваешь меня послѣдовать тебѣ; რუსუდ. 708.

**ჩამოყრა** (ვჰყრი, -ვჰყარე), ზ. მ. ჩამოვაგდებ, ჩამოვიხვრი, сбросить, скинуть, сронить; -ყურებსა, задуматься, повѣсить уши; მოურავ. 62; -ცრემლსა, ронять слезы; ვეფხ. ჩამოვჰყრი ცხენიდამ, сбить многихъ сь лошадей; ვეფხ. 448; 660; მოგიყრი ხელში, отдалъ тебѣ въ руки; რუსუდ. 772; ჩამოგიყრი ყურებსა, ჩონგ. 122; повѣшу уши; **ჩამოყრილი, ჩამონაყარი**, сброшенный, **ჩამოყრევინება** (ვა), ზ. სს. ჩამოვაგდებინებ; დავჰბერტყე, დავაყრევინებ ხეს ხილსა; заставить сбросить, сбить плоды.

**ჩამოშეშება** (ვა), ზ. მ. გავაშეშებ, გავახევებ, дѣлать окоченѣлымъ; (ჩამოვჰშეშდები, -დი), ზ. ვნ. გავშეშდები, გავხევდები, окоченѣть; ჩამოგიშეშდეს ფეხები, чтобъ твои ноги окоченѣли; ანტონ. 3—39.

**ჩამოშვება** (ვუ), ზ. მ. დაბლა დავუშვებ, ძირს დავიღებ, спускать внизъ; опускать, ниспускать, -თავ-პირსა, ან ცხვირ-პირსა, надуться, насупиться, нахмуриться; -ფასს, сбавить цѣну; ალბ. 95; -ფრთებსა, присмирѣть, опустить крылья; -ფარდას, опустить занавѣсъ, (ჩამოვეშვები, -შვი), ზ. თვ. დავეშვები; მოვეშვები, დავეხსნები; опускаться, оставлять кого въ покоѣ; ერისთ. 196; **ჩამოშვებინება** (ვა), ზ. მ. დავაშვებინებ, заставить опустить.

**ჩამოშვერა** (ჩამოვიშვერ, -რე), ზ. მ. დაბლა დავიშვერ, спустить внизъ напр. ноги.

**ჩამოშთობა** (ვაშთობ, -თე), ზ. მ. დავარჩობ, ჩამოვარჩობ, удавить.

**ჩამოშლა** (ვჰშლი, ვჰშალე), ზ. მ. ჩამოვჰფუშავ, разстроить, разрушить.

**ჩამოშორება** (ვა), ზ. მ. მოვაშორებ, მოვაცლი, удалить.

**ჩამოჩაჩვა** (ვიჩაჩავ, -ჩე), ზ. მ. ჩამოვიფხუტ, нахлобучить.

**ჩამოჩენილი**, ზედ. გამოჩენილი, извѣстный, რუსუდ. 759.

**ჩამოჩოჩვა** (ვი), ზ. მ. ჩოჩვით ჩამოვალ, сползти.

**ჩამოჩქერა** (ჩამოვჰსჩქერ, -რე), ზ. მ. ჩქერით მოვჰმდინარებ, течь журча; ტიმოთ. 59.

**ჩამოჩხრიალება** (ვჰ), ზ. მ. იგივე ჩამოჩქერა; (ვაჩხრიალებ, -ლე), ზ. მ. ვაჟღარუნებ, ვაჩხრიალებ, ვაჩხარუნებ, бренчать.

**ჩამოცალება** (ვეცლები), посторониться.

**ჩამოცდა** (ვიცდი, ვიცადე), ზ. ვ. მოვიცდი, მოველოდები, ждать.

**ჩამოცდუნება** (ვი), ზ. მ. ავიცდენ, ვერ მოვახვედრები, непопадать; რუსუდ. 705.

**ჩამოცვივნა** (ჩამოვჰცვივი, -ვივე), ზ. მ. ჩამოვვარდები მრავალთათვის, ниспадать, ვეფხ. 1341; დარეჯ. 105; ქილ. 384; ჩამომაცვივნა, заставилъ насъ пасть, ქილ. 224; თვალიდამ ცრემლი ჩამოჰსცვივდა, съ глазъ уронилъ слезы.

**ჩამოცთომა** (ჩამომიცთება ფეხი), ზ. მ. ფეხსა ვჰკრავ, ფეხს წავიცდენ, оступиться, ქილ. 537.

**ჩამოცილება** (ვა), ზ. მ. მოვაცლი, მოვაშორებ, отстранить.

**ჩამოცლა** (ვაცლი, ვაცალე), ზ. მ. მოვაშორებ, მოვაცლი, отстранить, снять съ кого что, ივერია 1—104, ჯარი ძალით ჩამოაცალა, принудилъ войско отступить; 2 ქართლ. 432; (ჩამოვეცლები, -ცალე), ზ. თვ. მოვშორდები, მოვეცლები, отстраниться, отступить, ანტ. 6—8, (ჩამოვჰს-

ცლი, -ცალე), ზ. მ. დავჴცლი, დავაცალიერებ; ან ჩამოვართმევ ტვირთსა, опорожнить; снять поклажу.
**ჩამოცმევა** (ვაცმევ, -ცვი); ჩამოცვა (ვაცვამ, -ცვი), ზ. მ. ავაგებ, ავაცვამ; გავუყრი; вдѣвать, сажать на; ან ტანისა მოსით შევჰმოს; одѣвать, (ჩამოვიცვამ, -ცვი), ზ. მ. მიჩ. გავიყრი; შევიმოსები; надѣть на себя; სიბრ. 49; ჩამოვეცემი შუბზედ; наткнуться на копье, т. е. поразить себя копьемъ.
**ჩამოცქერა** (ვჰ), смотрѣть внизъ.
**ჩამოძახება** (ვუ), ზ. მ. დავუძახებ ძირს, звать внизъ; ან ჩამოვაგდებ, сбросить внизъ.
**ჩამოძრომა** (ვჰძვრები, ვჰძვერ), ზ. ვდ. ძრომით ჩამოვალ; сползти внизъ.
**ჩამოძღოლა** (ჩამოვუძღვები, -ძღე), ზ. მ. ჩამოვალ ერთად ვისთანმე, ниспроводить.
**ჩამოწდომა**, ზ. მ. достать.
**ჩამოწევა** (ვჰსწევ, -წიე), ზ. მ. დაბლა დავსწევ; тянуть внизъ, (ჩამოვაწევ, -წიე), ზ. მ. მოვაწევ, მოვალ; дойдти до чего, დასტ. 23.
**ჩამოწვევა** (ვიწვევ, -წვიე), ზ. მ. ძირს მოვიწვევ, приглашать внизъ.
**ჩამოწვეთა** (ვჰ), ზ. უ. წვეთს ჩამოვუშვებ, лить по каплѣ; капать; ქილ. 462; (ვეწვეთები, -თე), ზ. თვ. ვჰსწვეთ; капать.
**ჩამოწმენდა** (ვჰ), ზ. მ. გავჰსწმენდ, ჩამოვასუფთავებ; вычищать, вытирать; обтирать; (ჩამოვჰსწმინდები), ზ. უ. ჩამოვიწრიტები, стекать, ქიმ. 23.
**ჩამოწოლა** (ჩამოვჰსწვები, -წვე), ზ. უ. დავსწვები ან ჩამოვეშვები ჩამოვიზნიქები, ложиться; обвиснуть.
**ჩამოწურვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰსწრეტ, сцѣдить, ქიმ. 141.
**ჩამოწყვდევა** (ჩამოვსწყვდევ, -დი), ზ. მ. მოვაწყვდევ, запереть, невыпускать, (მოვიწყვდევი, -დი), ზ. ვ. მოწყვდეულვარ, быть заключену; ჩამოწყვდეული, მიმ. заключенный, დარჯ. 2—54.
**ჩამოწყვეტა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰსწყვეტ, сорвать.
**ჩამოჭიდება** (ვეჭიდები, -დე), ზ. ვდ. დავეჭიდები, вцѣпиться въ кого.
**ჩამოჭიმვა** (ვჰჭიმავ, -მე), ზ. მ. გავჰსჭიმავ ზევიდამ ქვეითამდე, растянуть, -ყურებსა, потянуть за уши; ჩონგ. 138.
**ჩამოჭკნობა** (ვჰჭკნები, -ჭკენ), ზ. უ. დავჰჭკნები, увянуть.
**ჩამოჭრა** (ვჰსჭრი, -ჭერ), ზ. მ. ჩამოვჰკვეთ, შევჰსჭრი, срѣзать; -მიწას, урѣзать лишнюю землю; სიგელი ჩოლაყ. 16; (ჩამოვიჭრები, -ჭერ), ზ. მ. ჩამოვალ სირბილით; ჩამოვჰხტები, сбѣжать внизъ; соскочить; ვისრ. 22; დარჯ. 2—87, 1 ქართლ. 143; გუმბათი ჩამოიჭრა, куполъ провалился; 1 ქართლ. 415; **ჩამოჭრილი**, ჩამონაჭერი, ზედ. отрѣзокъ, მიმ. срѣзанный; сбѣжавшій; ქილ. 487; 477; ვეფხ. 1219.
**ჩამოჭრუნება** (ვა), ზ. მ. სასწრაფოდ ჩამოვიტან, снести внизъ проворно, ქილ. 97.
**ჩამოჭყივლა** (ვჰჭყივი), кричать внизъ.
**ჩამოხდა** (ჩამოვჰხდი, -ხადე), ზ. მ. მოვაცილე, მაგალ. ტვირთსა, снять тяжесть, ქილ. 52; რუსუდ. 817; (ჩამოვიხდი, -ხადე), ზ. მიჩ. ჩამოვიცილე, მოვიხდი, снять съ себя.
**ჩამოხდენა** (ვა), ზ. მ. დავაყენებ სადმე; заставить остановиться, რუსუდ. 344.
**ჩამოხდომა** (ვჰხდები, -ხდი, ზრძან. ჩამოხდ, ვეფხ. 1024); ზ. ვდ. დავხდები სადმე; ჩამოვალ; остановиться; сойдти; ვისრ. 160; 2 ქართლ. 314; რუსუდ. 423; **ჩამომხდარი**, остановившійся.
**ჩამოხედვა** (ვჰ), ზ. უ. ძირს ვიყურები, смотрѣть внизъ.
**ჩამოხევა** (ვჰ), ზ. მ. დავხევ თავიდამ, надорвать, ჩამოვიხევ საყელოს, разорвать на себѣ воротъ, ყარამ. 462.
**ჩამოხერხვა** (ვჰხერხ, -ხე), ზ. მ. გავჰხერხ, спилить.
**ჩამოხვევა** (ვახვევ, -ხვიე), ზ. მ. დავახვევ; навивать; обвернуть; სიბრ. 122.
**ჩამოხვნა** (ვიხვამ, -ვი; ჩამოვიხვნი, -ნე), ზ. მ. ჩამოვიღებ, снять.
**ჩამოხრა** (ვჰხრი, -ხარ), ზ. მ. დაზნექა, დახრა, согнуть.
**ჩამოხსნა** (ვჰხსნი, -ვჰხსენ), ზ. მ. მოვჰხსნი, отвязать, -კარებს, снять двери, გორგ. 243; ჩამოვიხსნი (მკერდი ჩამოიხსნეს), ე. ი. ფალარათად გახსნეს, растегнули воротъ у рубашки; ყარამ. 242; ჩამოვიხსნები, спускаться, ქილ. 585, быть отвязану, (ჩამოვეხსნები, -ხსენ), ზ. თვ. დავეხსნები, მოვჰშორდები, оставить кого въ покоѣ; ქილ. 436, 491; ჩამომეხსენ, отвяжись, მოურავ. 87.
**ჩამოხტომა** (ვჰხტები, -ხტი), ზ. ვდ. ჩამოვჰხდები, соскочить; слѣзть съ лошади; ან დავხდები სადმე, остановиться.
**ჩამოხტუნება** (ვა), ზ. მ. ხტომით ჩამოვაგდებ, заставить соскочить, остановиться, გორგ. 33; 2 ქართლ. 531.
**ჩამოხჩობა** (ვახჩობ, -ჩე), ზ. მ. ჩამოვარჩობ, удавить, повѣсить.
**ჩამოჯდომა** (ვჰსჯდები, -დი, ან ვჰსჯდე), ზ. ვდ. დავჰსჯდები რაზედმე, присѣсть.
**ჩამოხწევინება** (ვა), ზ. მ. прибыть, მშვიდობით ჩამოგახწევინოს, благополучно пріѣхать къ вамъ.
**ჩამპალი**, ზედ. დამპალი, гнилой.
**ჩამჟავება** (ჩავჰმჟავდები, -დი), ზ. ვდ. დავჰმჟავდები, окисать, (ჩავამჟავებ, -ვე), ზ. მ. დავამჟავებ, окислять.
**ჩამრეცი**, ს. დამრეცი, დაღმართი, покатость.
**ჩამსაყიზი**, ს. ფიჭვის წებო, смола сосновая, ბუნ. ლ.
**ჩამსხვილება** (ვა), потолстѣть.
**ჩამსჭვალვა** (ვჰ), ზ. მ. დალურსმა, пригвоздить.
**ჩამსხვრევა** (ვა); ჩამტვრევა (ვა), ზ. მ. დავამტვრევ; сломать, наломать, დარეჯ. 128; კბილებს ჩავამტვრევ, вышибить кому зубы; (ჩავიმტვრევ კბილებსა), вышибить себѣ зубы; გორგ. 235.
**ჩამქვრინანება** (ვა), ზ. მ. გავამქვრინანებ; запылить.
**ჩამქრალი**, потухшій.
**ჩამჩა** (თათრ.), ს. ლაპოტი, ციცხვი მეტალისა, ковшъ, разливательная ложка.
**ჩამძაღება** (ჩავჰმძაღდები, -დი), ზ. ვდ. დავჰმძაღდები, მძაღე შევიქმნები, прогоркнуть.

**ჩამძიმება** (ვამძიმებ, -მე), ზ. მ. დავამძიმებ, дѣлать тяжелымъ.
**ჩამწარება**, ზ. მ. ჩაგვიმწარდა, стало для насъ горкимъ.
**ჩამწყვლევა** (ვა), ზ. მ. ранить.
**ჩამწვარი**, ზედ. დამწვარი, прогорѣлый.
**ჩამწკრივება** (ვა), ზ. მ. ჩავარიგებ, ставить въ рядъ.
**ჩამჭევლება წყლისა**, ს. წყლის ციმციმი, струиться о водѣ.
**ჩამხედი**, მაგალ. წიგნში, смотрящій, ქილ. 178.
**ჩამხობა** (ვა), ზ. მ. დავამხობ, ниспровергнуть.
**ჩამჯდარი**, ზედ. დაჯდინებული, сидящій, осѣлый.
**ჩანა**, ს. მარხილი, ციგა, сани, ნ. ჩ. ლ. რ. ქ.
**ჩანაბვა** (ჩავინაბვი, -ბე), ზ. ვ. გავინაბვი, спрятаться отъ испуга.
**ჩანაგრეხი**, ს. ერთმანერთში ჩაგრეხილი, ввивокъ.
**ჩანადენი**, მიმ. მომდინარე, протекающій, ვეფხ. 218.
**ჩანადირება** (ვი), ზ. მ. ნადირობით ჩავივლი რომელსამე ადგილსა; охотясь проходить нѣкоторую мѣстность; 2 ქართლ. 261; გორგ. 80.
**ჩანადრეკი** вгибъ, შენადრეკი, შენაკეცი.
**ჩანათება** (ვუ), ზ. მ. посвѣтить.
**ჩანაკლულება** (ვანაკლულებ, -ლე), ზ. მ. მოვანაკლულებ, убавить.
**ჩანარჩუნება** (ვინარჩუნებ, -ნე), ზ. მ. მივითვისებ, присвоить.
**ჩანაზხემი**, ს. ჩანაჭერი, отрѣзокъ.
**ჩანაწვეთი**, ზედ. დაწვეთილი, накапанный.
**ჩანახი**, ს. მოდა, ან კოდის მერვედი ნაწილი, ე. ი. 1 ლიტრა, гарнецъ (11½ фунт.), ნახე საწყაო ან კოდი; დასტ. 59; ნ. ჩ. ლ; საბ. ლ. вѣко.
**ჩანგალი** (სპარს.), ს. მეტალის კავი, вилка.
**ჩანგი** (სპარს.), ს. საკრავი, лира, арфа, ვეფხ. 101, 483; 716; ჩანგობა, ს. ჩანგის კვრა, игра на лирѣ; ვისრ. 203.
**ჩანდრაბუხი**, ს. ლუწი და კენტი, ცანჭკულელი, одна пара и нечетъ; საბ. ლ.
**ჩანებება** (ვა), ზ. მ. დავანებებ, уступить.
**ჩანერგა** (ვჰ), ზ. მ. посѣять; (ვინერგ გულში), запечатлѣть.
**ჩანეცვა**, (ვჰ), ზ. მ. вдроблять.
**ჩანთა** (ოსმალ.), ს. ხილინდარი, გუდანაბადი, ранецъ; сумка; ვახტ. მ. სამ. 205; -წიგნისა, футляръ.
**ჩანთიანი**, ს. მცენ. желтоцвѣтъ; ნ. ჩ. ლ; Сокольница, Василиса, ერის. ლ.
**ჩანთქმა** (ჩავჰნთქამ, -ქი), ზ. მ. შევჰსწვდავ, ჩავჰყლაპავ; поглотить, ან დავღუპავ წყალში, потопить, მატ. 23—24; დარეჯ. 2—64; სიბრ. 61; (ჩავანთქამ, -თქი), ზ. მ. ჩავაყლაპებ; дать поглотить, სიბრ. 92; ჩანთქმევინება (ვანთქმევინებ, -ნე), ზ. სხ. дать поглотить.
**ჩანჩალა**, ს. ცუდი ცხენი, ძლივს მოსიარულე; кляча; ან უკან მადევარი ვისიმე; прихвостень, безотвязный провожатый чей.
**ჩანჩალება** (ვაჩანჩალებ კუდსა), ზ. მ. ფეხი ძლივს მიმაქვს, едва тащить ноги; замедлять, -საქმეს, замедлять дѣло.
**ჩანჩალი**, ს. ცუდი სიარული, едва тащиться, плестись, ქილ. 259.
**ჩანჩახი**, ნახე თარეშობა, 1 ქართლ. 306.
**ჩანჩახური**, ს. поршень насоса, ნ. бляха Рус. Гр. Слов. Н. Ч.
**ჩანჩურა**, ს. უკან მადევარი ვისიმე, прихвостень.
**ჩანჩუხი**, ს. ხელზედ ნახვევი ნართი, мотокъ нитокъ.
**ჩანჩქერი**, ს. წყალი კლდეზედ გადმონადენი; ან ხმა ამგვარის მდინარისა; водопадъ; шумъ водопада, журчаніе; ლეოლრაფიულად, порогъ; ლეოლრ. 34.
**ჩანჩხარი**, ს. ჩხრიალი, ჩხარუნი, бряцанье.
**ჩანჩხურა**, ს. ასხმული მძივი, нанизанный бисеръ; საბ. ლ.
**ჩაობება** (ჩავობდები, -დი), ზ. ვდ. დავობდები, ობი-დამელდების, заплѣсневѣть.
**ჩაპარვა** (ჩავიპარვი, ჩავეპარვი, -რე), ზ. ვ. მალვით ჩავალ, сходить украдкою; ვეფხ. 1127; 1129; გორგ. 249; ციხეში ჩავეპარენით, мы вошли въ крѣпость украдкою.
**ჩაპატარავება** (ვა), ზ. მ. შევამცირებ, დავაპატარავებ, уменьшать, сбавлять.
**ჩაპატიჟება** (ვი), ზ. მ. ჩამოვიწვევ, просить сойти внизъ.
**ჩაპირდაპირება** (ვუპირდაპირებ, -რე), ზ. მ. პირდაპირ დავუყენებ, противупоставить; (ვუპირდაპირდები, -დი), ზ. ვდ. დავუპირდაპირდები, противустать.
**ჩაპობა** (ვაპობ, ვაპე), ზ. მ. გავაპობ, გავჰსჩეხ; разсѣчь, расколоть.
**ჩაპროშტვა** (ვჰ), почмокать.
**ჩაპყრობა** (ვიპყრობ მაგალ ხელში, ვიპყარ), ზ. მ. დავიჭერ, დავხუთავ, ხელთ ვიგდებ; захватить въ руки; რუსუდ. 257.
**ჩაყეყა**, ნახე დაყეყა.
**ჩაყლეთა** (ჩავჰყლეთი, -ლე), ზ. მ. ჩავჰსტეხ, დავამტვრევ, прижавъ сломать.
**ჩაყლეტა**, ნ. ჩაჭყლეტა.
**ჩაყუყვა** (ვჰ), ზ. მ. ჩავამტვრევ, наломать, საბ. ლ.
**ჩაყუყუნება** (ვაყუყუნებ, -ნე), ზ. მ. დავარბილებ; размягчать; ჩაყუყუნებული, მიმ. размягченный, საბ. ლ.; კაცია 52.
**ჩარა** (რუსული), ს. ყურიანი სასმისი, чарка, чара; საბ. ლ.; ნ. ჩ. ლ.
**ჩარა**, ს. ილაჯი, средство, კაცია 14; მეტიჩარა, ნახე თავის ადგილს.
**ჩარანდელი**, ს. სენი პირისსახის გამრუვნელი, рожа (болѣзнь).
**ჩარბენა** (ვი), ზ. უ. რბენით ჩავალ; сбѣжать внизъ; сбѣгать; ვეფხ. 861, ჩაირბინე ექიმთან, сбѣгай къ доктору; ჩავრბი, იგივი ჩავირბენ; **ჩარბენინება** (ვა), ზ. მ. სირბილით ჩამაქვს, бѣжать внизъ неся что.
**ჩარბი**, ს. ნისკარტი ორბთა და ქორთა, клювъ у хищныхъ птицъ.
**ჩარბილება** (ვა), ზ. მ. დავარბილებ, რბილად შევიქმ, размягчить.
**ჩარგვა** (ჩავჰრგავ, -გი), ზ. მ. დავჰრგავ, сажать дерево.
**ჩარდახი** (სპარს.), ს. მცირე ოთახი ხართულს ქვეშ; ქეჯაო, ტახტრევანდი; чердакъ; паланкинъ, რუსუდ. 110, 138.

**ჩარევა** (ჩავრევ, -რიე), ზ. მ. გავრევ, вмѣшивать, (ჩავურევ, -რიე), ზ. მ. გავურევ, подмѣшать, ქიმ. 255; (ჩავერევი, -რიე), ზ. თვ. გავერევი, вмѣшаться.

**ჩარეკა** (ვჰრეკ, -კე), ზ. მ. დაბლა ჩამოვჰრეკ, ჩამოვლალავ, гнать внизъ; сгонять.

**ჩარეცხა** (ვჰრეცხ, -ხე), ზ. მ. გავრეცხ; წავილეკ; смыть, промыть; размывать; ოფლი ჩარეცხს, потъ градомъ льетъ; სიბრ. 150.

**ჩარექა**, ს. სალვინე, რომელიც შთაიცავს თუნგის მეოთხედს ნაწილსა; винный кувшинъ.

**ჩარექი** (სპარს.), ს. ზოგნი უწოდენ ჩელიექი, სპარს. ჩარექი არს ოთხიდამ ერთი, მეოთხედი, ნაოთხალი; ერთის თუნგის მეოთხედი ნაწილი, ან $2^1/_2$ გირვანქა სამზ. 152, ნ. საწყაული; ალექს. 2, **საწყაო**; четверть, четвертая часть; мѣра жидкостей составляющая четверть тунга; или $1^1/_2$ бутылки; **ჩარექიანი**, ზედ. ერთის ჩარექის ზომის დამტევი, содержащій одну четверть, четвертная.

**ჩარვადარი** (სპარს.), ს. მეურმე სავაჭროთა ნივთთა, перевозчикъ товаровъ; Зап. Кавк. Геогр. Общ. № 7, стр. 22; **ჩარვადრობა**, ს. მეურმეობა, перевозка.

**ჩართვა** (ჩავრთავ), ზ. მ. დავუმატებ; მოვუსართავ. ჩავუმატებ; присоединять, присовокуплять, вставить, ხელის ჩართვა, приложить руку, подписать; სამ. ვახტ. 161, 204; ან შესავალი; 2 ქართლ. 10; ჩამრთავ, включаешь меня; (ვერთვი), ზ. უ. включаться, зачисляться, ჩართული ხელი, гражданскія письмена вязью.

**ჩართმევინება** (ვართმევინებ ხელს), ზ. მ. მოვაწერინებ, заставить подписать, ალბ. 68.

**ჩარიგება** (ვა), ზ. მ. ჩავამწკრივებ, რიგით დავაწყობ; ставить въ рядъ, разложить, **ჩარიგებით**, ზზ. რიგზედ, попорядку, ვეფხ. 1005; 2 ქართლ. 524; (ჩავურიგებ, -გე), ზ. მ. დავურიგებ, მივართმევ ან რიგით დავსდებ, подавать, класть что попорядку; разносить; დასტ. 105, გუჯ. 27.

**ჩარონინება** (ვა), ზ. მ. ჩავაცარებ; გავუბრი; пронести; засчитать; სამ. ვახტ. 36, რუსუდ. 711; ერთმანერთს შეუდარეთ და ჩავარონინეთ, мы поверстали и зачли.

**ჩარსავი** (სპარს.) ს. ზეწარი, გარდასაფარებელი ქვეშაგებისა, простыня.

**ჩარსუბაზარი** (სპარს.), ს. ოთხკუთხი ბაზარი, четырехугольный рынокъ; ქილ. 425.

**ჩარულვა** (ჩამერულა), вздремнуть.

**ჩარტყმა** (ვა), ზ. მ. დავჰკრავ, ჩავჰკრავ; ударить.

**ჩარფა-ნაზირი** (სპარს.), ს. ზედა მხედველი ხვასტაგთა ზედა, смотритель рогатаго скота; დასტ. 139.

**ჩარჩენილი გულში**, скрытый въ душѣ.

**ჩარჩი** (სპარს.), ს. მეწვრილმანე, მატრაბაზი; სარგოიანად გამსყიდავი, барышникъ; დავრ. 22.

**ჩარჩო** (სპარს.), ს. ბუდე, ხატის ჩასასვენებელი; рама, рамка; -კარისა, косякъ у дверей; -ფანჯრისა, косякъ оконной рамы, -ხელცახოცი თამარ ბატ. 90.

**ჩარჩობა**, სს. барышничанье; (ვჰჩარჩობ, -ჩე), ვსარგებლიანობ, барышничать.

**ჩარჩობა** (ვარჩობ, -ჩე), ზ. მ. მოვაშთობ, утопить; удавить; (ჩავირჩვები, -ჩევ), ზ. ვ. მოვიშთვები, утонуть; удавиться, ვისრ. 138; გორგ. 62, (ჩავირჩობ თავსა), ზ. მიჩ. მოვიშთობ თავსა, утопить, удавить себя.

**ჩარჩობა** (ჩავრჩები, -ჩი), ზ. ვდ. დავჰშთები, остаться, ჩამრჩა გულში, остается мнѣ въ памяти; ვეფხ. 1300; ჩონგ. 132.

**ჩარჩო ბაზარი**, ს толкучій рынокъ; დავრ. 63.

**ჩარცხა**, ნახე ჩარეცხა; ვეფხ. 969.

**ჩარჭობა** (ვარჭობ, -ჭე), ზ. მ. დავასობ, დავარჭობ, вонзать, втыкать; ჩავერჭობი, -ჭე), ზ. ვ. დავესობი, втыкаться, ჩავირჭობ, воткнуть себѣ, ქილ. 73.

**ჩარხვა** (ვჰხჩარხავ. -ხე), ზ. მ. გავლეს სამართებელს, править бритву; шлифовать.

**ჩარხი** (სპარს.), ს. ბორბალი ან მანქანა საბრუნებელი, колесо машинное, ერისთ. 2—24.

**ჩარხული**, მცენ. ანტონ. 6—36?

**ჩასაბეჭი**, ნახე საბეჭავი.

**ჩასაგდები**, ზედ. მისათვალველი; ანგარიშში ჩასათვლელი; ან ნაჭერი ჩასაკერებელი; считаемый; вставка; სამ. სომხ. 213.

**ჩასავალი**, ს. დაღმართი, დამრეცი, спускъ.

**ჩასავარნდნელი ადგილი**, ს. ухабъ, яма.

**ჩასავლელი**, ზედ. გასავალი ადგილი: დაღმართი; проходъ, сходъ; მროვ. 52, სიბრ. 162.

**ჩასაკარი, ჩასაკვრელი**, ზედ. საკრველად დანიშნული, ქილ. 200; для привязыванія назначенный.

**ჩასაკეცი**, ზედ. დასაკეცავი, შესაკეცი, складной.

**ჩასაკითხავი**, ზედ. საკითხავად დანიშნული, что нужно прочесть.

**ჩასაკრავი**, ს. შესაკრავი, повязка, კაცია. 82.

**ჩასამატებელი**, ს. შესამატებელი, სართი, прибавка.

**ჩასასვლელი**, ნ. ჩასავლელი, სიბრ. 162.

**ჩასანთქმელი**, ზედ. ჩასაყლაპავი, поглощаемый.

**ჩასასხმელი** მაგ. ღვინისა, ს. посуда для вина.

**ჩასატევებელი**, ზედ. вмѣстилище.

**ჩასაფარებელი**, ზედ. სამალავი ადგილი, мѣсто для скрыванія.

**ჩასაფრება** (ჩავასაფრებ, -რე), ზ. მ. დავჰმალავ საფარში, скрыть въ засадѣ; (ჩავესაფრები, -რე), ზ. თვ. ჩავჰსჯდები, ჩავიმალვი საფარში, засѣсть въ засаду.

**ჩასაქანებელი**, ს. დასაქანებელი, скатъ, -წყლისა, водопадъ.

**ჩასაქოლავი**, ზედ. ღირსი ჩაქოლვისა, достойный проклятія.

**ჩასაცმელი**, ს. ტანისამოსი, ან ფეხთ-საცმელი, одежда, обувь; ვეფხ. 1071, **-მელად**, ზზ. საცმელად ტანისა, для одѣванія.

**ჩასაძრომელი**, ს. შესაძრომი სორო, отверстіе для пролѣзанія, სიბრ. 15.

**ჩასაშვები**, ზედ. ან ს. спускъ, ვისრ. 185.

**ჩასახვა** სს. зачатіе; (ვჰსახავ. -ხე), ზ. მ. გამოვსახავ, ჩავჰხატავ; изображать; (ჩავისახვი, -ხე), ზ. ვ. გამოვიხატები, გამოვისახვი; изображаться; -გულში, задумать; (ჩავესახვი, -ხე), ზ. თვ. მუცლად

ვიღებ; зачать, забеременѣть; ყმაწვილობიდა გულში ჩასახული, съ юныхъ лѣтъ, зароненное въ сердцѣ; ჩონგ. 156; **ჩასახული**, насѣдъ.

**ჩასახლება** (ჩავასახლებ, -ლე), ზ. მ. ბინას მივსცემ, დავასახლებ, поселять; (ჩავსახლდები, -დი), ზ. ვდ. ბინას გავიჩენ, поселиться.

**ჩასახუტებლად**, ზზ. მოსახვევად, გულზედ ჩასაკრველად, для прижатія къ сердцу, ქილ. 303.

**ჩასაჯდომელი**, ს. დასაჯდენად დანიშნული ადგილი, მაგალ.-კარეტაში; сидѣнье (мѣсто для сидѣнія напр. въ каретѣ и т. п.).

**ჩაბერვა** (ვჰ), ზ. მ. вдунуть.

**ჩასერვა** (ვჰსერავ, -რე), ზ. მ. დაჰჭბალთავ, დავჰკემსავ, დავჰკოდავ, დავსჭრი ნეშტარით; насѣкать.

**ჩასეტყვა** (ვჰსეტყვავ, -ყვე), ზ. მ. დავჰსეტყვავ, побить градомъ.

**ჩასველება** (ჩავასველებ, -ლე), ზ. მ. დავასველებ, намочить; (ჩავსველდები, -დი); ზ. ვდ. დავჰსველდები, намокнуть; ბუნ. კ. 97.

**ჩასვენება** (ვა), ზ. მ. ჩავიტან ხატსა პატივით ან ჩავსდებ, полагать, класть образъ и т. п.; ჩასვენება ჯვარისა, წყალში, погрузить крестъ въ водѣ; (ვი), ზ. მიჩ. დავისვენებ, სულს დავიდებ, отдохнуть, (ჩავჰსვენდები, -დი), ზ. მიჩ. პატივით ჩავალ მაგალ. მზე და სხ.; сноситься внизъ, полагаться, класться; о солнцѣ: заходить; ვეფხ. 915; მზე ჩაგვისვენდა, солнце наше зашло, ვეფხ. 35.

**ჩასვლა, ჩასულა**, სხ. მზის დახდომა, захожденіе, закатъ солнца; (ჩავალ, ჩავალს ან ჩავა; უსრ. ჩავდიოდი, ან ჩავიდოდი; სრ. ჩავედ, ჩახვედ, ჩავიდა ან ჩავიდის, ჩაის, ჩადის, ჩავიდის; ჩავედით, ჩახვედით ჩავიდნენ ან ჩავიდინ; უუსრ. ჩამივლია, ჩაგივლია, ჩაუვლია; სათუო სქესი აწმყო: ჩავიდოდე, ჩახვიდოდე, ჩავიდეს; სრ. ჩამევლო; უუსრ. ჩამევლოს; მყოფ. ჩავიდე, ჩახვიდე, ჩავიდეს; ბძან. ჩავედ ან ჩადი; ჩავიდეს და სხ.), ზ. უ. ძირს ჩამოვდივარ; მივალ დანიშნულს ადგილს; მზისათვის; დავჰხდები; ჩავეტევი, დავეტევი; сходить съ высоты; нисходить; придти, пріѣхать куда либо; помѣщаться, входить; გემები წყალზედ აღიან და ჩადიან, корабли взадъ и впередъ плаваютъ по водѣ; ამ სალვინეში ერთი ლიტრა ღვინო ჩავა, въ этотъ кувшинъ войдетъ одна литра вина; ანტ. 3—31; ჩავუვალ, ჩავუვედ ზ. მიჩ. გავუვლი ან ჩავალ, ჩავეტევი; заходить; входить, помѣщаться; ჩამიდის, ჩაგიდის, ჩაუდის, სრ. ჩამივა, ზ. მიჩ. ჩამეცმევა, надѣвается, входитъ на ногу, и т. д. წაღა არ ჩაუდის ფეხზე, сапогъ не входитъ на ногу; (ჩავდივარ, ჩადი ხარ, ჩადის; უსრ. ჩავდიოდი), ზ. უ. გავივლი; ვჰმოქმედებ, ვიქმ; წყალთა თვის: ჩავჰსდი, ჩავუდი; проходить; дѣлать, производить; о водѣ: протекать; რას ჩადი ხარ ან შემოკლებით რას ჩადი, что ты дѣлаешь, ოფლი მკერდამდინ ჩაჰსდის; ვეფხ. 1066; потъ течетъ по грудь; ღრმა ღელე ჩადის, течетъ глубокій оврагъ; ჩავუდივარ, ჩაუდიხარ, ჩაუდის; უსრ. ჩაუდიოდა ზ. მიჩ. გვერდზედ გავუვლი, ჩავეცმი; проходить мимо; надѣваться; ლიახვი ჩაუდის, Ліяхва протекаетъ по... (ჩავესვლები ან ჩამესვლება, სრ. არა აქვს), ზ. თვ. შეძლება მაქვს ჩასვლისა, имѣть средство сойти; **ჩასული**, მიმ. нисшедшій; пришедшій; помѣщенный, надѣтый; ჩასულვარ, ჩასულხარ, ჩასულა, я пріѣхалъ, ნახე ვლა.

**ჩასვლეპა**, (ვა), ზ. მ. проглотить.

**ჩასთვა** (ვასთავ, -თე), ზ. მ. დართვაში ჩავატან, всучить.

**ჩასისხლება** (ვუსისხლებ, -ლე), ზ. მ. დავუსისხლიანებ ცემით; окровавить, прибить до крови.

**ჩასმა** (ჩავჰსვამ, ჩავუსვამ, -სვი), ზ. მ. ჩავაჯდენ; ჩავჰსდგამ, გამოვაწყობ, ჩავუგდებ; сажать во что; вставлять; ვისრ. 112, დასტ. 44; საბ. სომხ. 248; დარეჯ. 2—94; ანტ. 2—28; საათში ჩავსვამ მინას, вставить въ часы стекло; (ჩავისვამ, -სვი), ზ. მ. ჩავიჯდენ, посадить себѣ; ჩამისვა კალთაში, онъ посадилъ меня на колѣна, ჩავსვამ სამანს, посадить межевые знаки.

**ჩასმენა** (ვასმენ, ვასმინე), ზ. მ. მოვასმენინებ, ჩავაგონებ, внушать; ჩამესმა, мнѣ послышалось; რუსუდ. 161.

**ჩასობა** (ვასობ, -ვასე), ზ. მ. დავასობ, ჩავურჭობ, вонзать, втыкать; ყარამ. 61.

**ჩასორსალება** (ვასორსალებ, -ლე), ზ. მ. დავაგუნდავებ, ამოვჰქნი გუნდას, валять въ комокъ, **ჩასორსალებული**, მიმ. ჩასხმული, ჩასუქებული, კაცია 15; коренастый, плотный.

**ჩასროლა** (ჩავისვრი, ჩავისროლე), ზ. მიჩ. ძირს დავსცემ თოფს, стрѣлять внизъ; бросать внизъ; 2 ქართლ. 463.

**ჩასრულება** (ვასრულებ, -ლე), ზ. მ. დავასრულებ, оканчивать.

**ჩასუნთქვა** (ვჰსუნთქავ, -თქე), ზ. უ. შევისუნთქავ, შევისრუტავ ჰაერსა, вдыхать, глотать воздухъ.

**ჩასუსტება** (ვა), ზ. მ. დავასუსტებ, ослаблять, (ჩავჰსუსტდები, -დი), ზ. ვდ. მოვჰსუსტდები, მოვუძლურდები, ослабѣть.

**ჩასუსხვა** (ვჰ), ზ. მ. დავსუსხავ, жечь крапивой.

**ჩასუქება** (ვა), ზ. მ. გავასუქებ, откармливать (скотъ), (ვჰსუქდები, -დი), ზ. ვდ. გავჰსუქდები, разжирѣть; **ჩასუქებული**, მიმ. разжирѣлый.

**ჩასქდომა** (ვჰსქდები), ზ. ვდ. გავჰსქდები, лопнуть

**ჩასქელება**, уплотнять, сгущать.

**ჩასწავლა** (ჩავასწავლი, -ლე), ზ. მ. ვასწავლი, ვჰმოძღვრი, научать.

**ჩასწრება** (ჩავასწრებ, -წარ), ზ. მ. დავასწრებ, ადრე მივალ, предупредить, придти ранѣе.

**ჩასწვრივ**, ზზ. გასწვრივ, отвѣсно, ქმნულ. წიგნი 14.

**ჩასხდომა** (ჩავსხდები, -დი), ზ. ვდ. ჩავჰსჯდები (მრავალთათვის), садиться, ვეფხ. 346.

**ჩასხლეტა** (ჩამისხლტება ფეხი), ზ. უ. поскользнуться.

**ჩასხმა** (ვასხამ, -სხი), ზ. მ. ვასხამ რაშიმე, вливать, выливать, ჩავასხამ ტყვიასა, залить свинцомъ.

**ჩასხმა** (ვასხამ, -სხი), ზ. მ ჩავიყვან ძირს მრავალთა, сводить внизъ.

**ჩასხმა** (ვჰსხამ, -სხი), ზ. მ. ჩავაჯდენ მრავალთა, посадить во что многихъ; усаживать; ვისრ. 70; -ქვეყანასა, заселять страну; ვეფხ. 455; -სამანსა, поставить межевыя знаки; საბ. ვახტ. 241.

**ჩასხმა** (ჩავჰსხამ, -სხი), ზ. მ. ჩავჰსვამ, ჩავსდგამ; класть что во что, вдѣлать, вставить.

**ჩასხმილვა** (ჩავისხმილვი, -ლე), ზ. ვ. ხორცთა თვის: მატლი დაედება; о говядинѣ: гнить, портиться; ჩასხმილული, მიმ. ნადები ხორცი, მატლ-დახვეული; гнилая, напр. говядина.

**ჩასხმული**, ზედ. дюжій.

**ჩატანა** (ჩავიტან, -ნე), ზ. მ. ჩავიღებ, сносить, относить внизъ, ჩავუტან წიგნებსა, отнести книги; ალექს. 147.

**ჩატანა, ჩატანება** (ჩავატან, -ნე), ზ. მ. დავატანებ, ჩავრთავ, полагать, класть что съ чѣмъ; включать; ჩატანა (ჩავიტან, -ნე), ზ. მიხ. თან წავიღებ; брать съ собою; რასაც ხევი ჩაიტანს, всѣ земли, лежащія по оврагу; გუჯ. 19; ჩავიტან გულში, стану помнить; запечатлѣю, ზუბ. კ. 79; რასაც შუა ბაზარი ჩაიტანს, всѣ мѣста, которыя занимаетъ средній рынокъ; თერთმეტი თავის ტოლი კაცი ჩაიტანოს და ისე იფიცოს; სამ. ვახტ. онъ долженъ вмѣстѣ съ одиннадцатьми другими равными себѣ присягнуть; მოლაბურთ ჩატანებით, включая и Молабуровъ; შვიდი დღის ნუზლი ჩამატანეს, дали мнѣ съ собою провизіи на семь дней.

**ჩატანინება** (ვა), სხმ. ჩავაღებინებ, заставить снести, მოუქნია ლახტი და ყური შიგ ჩაატანა, онъ замахнулся булавою, ударилъ и отсѣкъ ему ухо; რუსუდ. 874.

**ჩატარება** (ვატარებ, -რე), ზ. მ. ახლოს გავატარებ, გავარონინებ; არა ფრად შევრაცხ; გარდავატარებ; ჩავარონინებ; ან გავუზრი ანგარისშე; სიბრძნ. 46; გორგ. 160; пронести мимо; искусно обойдти вопросъ, свернуть на другое; зачесть, заквитать; -ფუჭად, სიტყვას ცუდად ნუ ჩამიტარებ, გორგ. 15; слова мои не считай за ничто.

**ჩატევა** (ჩავსტევ, -ტე), ზ. მ. დავსტევ, помѣстить, вмѣстить; (ვეტევი, -ტიე), ზ. თვ. помѣщаться, вмѣщаться.

**ჩატევება** (ვუ), ზ. მ. ჩავუშვებ, спускать внизъ.

**ჩატენა** (ჩავსტენ, -ნე), ზ. მ. ჩავჰსტკეც, ტენით ჩავაწყობ, ჩავჰსტკეპნი, натискать, набить.

**ჩატეტკილი**, ზედ. ფერმიხდილი, ანაზდად, поблѣднѣвшій отъ испуга, საბ. ლ.

**ჩატეხა** (ვჰტეხ, -ხე), ზ. მ. ჩავჰლეწ, ჩავამტვრევ, проломать; (ჩავჰსტყდები, -დი), ზ. ვდ. сломаться, **ჩატეხილი ქუდი**, шапка вогнутая сверху; კაცია 28.

**ჩატკბობა** (ვა), ზ. მ. усластить.

**ჩატკეპნა** (ჩავჰსტკეპნი, -ნე), ზ. მ. დავსტკეპნი, გავზერგნი მიწას, убивать землю; утаптывать.

**ჩატვირთვა** (ჩავჰსტვირთავ, -თე), ზ. მ. დავჰსტვირთავ, ტვირთს დავადებ, нагрузить.

**ჩატკეცა** (ვჰ), ზ. მ. вдавить.

**ჩატრაგუნება**, взболтнуть.

**ჩატრიალება** (ვატრიალებ, -ლე), ზ. მ. დავაბრუნებ, ворочать, вертѣть.

**ჩატრუკებული**, ზედ. пожирѣлый.

**ჩატყაპუნება** (ვა), ზ. მ. ჩავჰკრავ, ударить по головѣ.

**ჩატყდომა** (ჩავჰსტყდები, -დი), ზ. ვდ. ჩავჰსწყვები, ჩავიქცევი, проломаться.

**ჩატყეპა** (ვა), прибить, приколотить.

**ჩატყვევნა** (ჩავჰსტყვევნი, -ნე), ზ. მ. ავიკლებ, ავიფორიაქებ; опустошить, 1 ქართლ. 48.

**ჩატყუება** (ვიტყუებ, -ვე). ზ. მ. მოტყუებით მოვიზირებ, заманить внизъ.

**ჩაუგდებელი**, ზედ. რიცხვში არ შეტანილი, несчитаемый.

**ჩაუგდებლობა**, ს. შეურაცხება, непочитаніе.

**ჩაუგებელი**, ე. ი. ხმალი ან სხვა იარაღი, не вложенный въ ножны; ვისრ. 16.

**ჩაუვალი**, ზედ. მიუსვლელი, непроходимый.

**ჩაუქი** (სპარს.), ს. ცხვიტი, მარდი; შემძლებელი, проворный; быстрый, скорый; **ჩაუქობა**, ს. სიმარდე, проворство; ვისრ. 182, 42; ვეფხ. 57; გორგ. 145.

**ჩაუშვებელი**, ზედ. დაუშვებელი, неопускаемый.

**ჩაუში** (სპარს.), ს. ჯაუში, привратникъ; сержантъ; ბიანკ. ლ.

**ჩაუწდომელი, ჩაუწვდენელი**, ზედ. მიუწთომელი, недосягаемый; თვალ-ჩაუწდომელი ხრამი, глубокій обрывъ; რუსუდ. 656.

**ჩაფანტვა** (ვჰფანტავ, -ტე), ზ. მ. დავჰყრი, набросать.

**ჩაფარება** (ჩავაფარებ, -რე), ზ. მ. ჩავჰხურავ; ჩავმალავ; непокрыть; скрыть; (ჩავეფარები, -რე), ზ. თვ. ჩავიმალვი, скрыться.

**ჩაფარი** (სპარს.), ს. კურიერი, შიკრიკი, მალე-მსბოლი. курьеръ, 2 ქართლ. 314.

**ჩაფარიში**, ს. ყაითანი, ზეზი, тесьма; галунъ; позументъ.

**ჩაფარცხვა** (ვჰფარცხავ, -ხე), ზ. მ. დავჰფარცხავ; ჩავჰმალავ; боронить; скрыть.

**ჩაფაული** (სპარს.), ზედ. კერძობითი, отдѣльный; 2 ქართლ. 487; მენინს. ლ; ან დარბევა, набѣгъ; ბუდაღოვის ლ.

**ჩაფეთება** (ვა), ზ. მ. встревожить.

**ჩაფენა** (ვჰფენ, ვჰფინე). ზ. მ. ქვეშ გავშლი, подстилать.

**ჩაფერადება** (ვა), ზ. მ. შევახამებ ფერადებით, раскрашивать.

**ჩაფერვა** (ვჰ), ზ. მ. შევჰღებავ, подкрасить.

**ჩაფთხობა**, ნახე ჩაფრთხობა.

**ჩაფი**, ს. კოკის ნაოთხალი ან ოთხი თუნგი; მსაჯ. 7—20; водоносъ; мѣра жидкостей въ 4 тунга или 36 фунт. Кавк. Календ. за 1846 г. დასტ. 18; ოთხი თუნგი და ნახევარი 93 ჩაფი ერთი ურემი ღვინოა, სამზ. 151; ან სამი დოქი, ბაქრ. 331.

**ჩაფითრება** (ვჰფითრდები, -დი), ზ. ვდ. გამიკრთები, поблѣднѣть; **ჩაფითრებული**, მიმ. ჩათეთქილი, გაცრცვილი, блѣдный.

**ჩაფიქრება**, სხ. задумчивость; (ჩავიფიქრებ, -რე), ჩავჰფიქრდები, -დი, ზ. უ. დავჰლონდები, задуматься, **ჩაფიქრებული**, მიმ. задумчивый.

**ჩაფლავება** (ვაფლავებ, -ვე), ზ. მ. ძალიან მოვჰხარშავ, переварить кушанье.

**ჩაფლატებული**, ზედ. ფლატეებიანი, ოღრო ჩოღრო; ухабистый.

**ჩაფლეთა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰხევ, разодрать.

**ჩაფლვა** (ვჰფლავ. -ფალ), ზ. მ. დავჰმარხავ; ნოტიოში ჩავჰლუპავ, ჩავასვენებ; втискать, зарыть, за-

копать; погрузить; (ჩავიფლვი, ჩავეფლვი, -ფალ), ზ. ვ. დავიმარხები; დავინთქმი, ჩავვარდები მწვირეშე; ჩაფლვა (ჩავიფლვები), ჩავიხარშები, развариться, 80 სამზ. быть зарыту; погрязнуть, завязнуть; ვისრ. 31.

**ჩაფვლობა** (ჩავეფლობი, -ფალ), ზ. თვ. დავეფლობი, погрязнуть; ჩავიფლვები ლაფში, осрамиться.

**ჩაფრასკი** (სპარს.), ს. ფუნჯიანი ღილები კაბაზედ ან მეტალლის სარტყელი დაკიდებულის ფუნჯებით; пуговицы на кафтанѣ съ кисточками; поясъ металлическій съ привѣсками; ვეფხ. 472; фестоны, **ჩაფრასკებიანი**, ზედ. ჩაფრასკებ დაკერებული კაბა ან სარტყელი; ნახე ენიანი.

**ჩაფრენა** (ვი), ზ. მ. слѣтать.

**ჩაფრეწა** (ვჰ), ზ. მ. ჩავხევ, разорвать.

**ჩაფრთხობა** (ვა), ზ. მ. დავაფრთხობ, შევაშინებ, испугать.

**ჩაფრუტუნება** (ვი), фыркнуть.

**ჩაფრული**, ზედ. ჩაფარისადმი საკუთნველი, курьерскій.

**ჩაფრცქვნა** (ჩავჰფრცქვნი, -ვენ), ზ. მ. გავჰფრცქვნი, облупить, очистить напр. яблоко.

**ჩაფურთხება** (ვაფურთხებ, -ხე), ზ. მ. დავაფურთხებ, დავჰნერწყვავ, наплевать кому; ვეფხ. 1096.

**ჩაფუშვა** (ვჰფუშავ, -შე), ზ. მ. მოვშლი, გავაუქმებ, растроить, уничтожить.

**ჩაფუჩება**, ნ. ჩაქარცხლვა, ივერი. 1—39.

**ჩაფუჩუჩება** (ვაფუჩუჩებ, -ჩე), ზ. მ. ჩავჩქმალავ, ჩავატარებ, скрыть, -სიტყვისა, замять разговоръ.

**ჩაფქვა** (ჩავჰფქავ, -ვი), ზ. მ. დავჰფქვავ, намолоть.

**ჩაფხაჭნა** (ვჰფხაჭნი, -ნე), ზ. მ. დაკაწრვა, оцарапать.

**ჩაფხეკა** (ვჰფხეკ, -ხიკე), ზ. მ. ფხეკით ჩავჰსთლი, соскребать; ქიმ. 272.

**ჩაფხვნა** (ვჰფხვნი, ვჰფხვენ), ზ. მ. ჩავჰსჩქლეთ, დავჰფხვნი, накрошить.

**ჩაფხუნი**, ნ. **ხალარი უდაბური**, ბაქრ. 283.

**ჩაფხუტი**, ს. უზარადო ჩაბალახი, ზუჩი, шлемъ, ისაი. 59—17; იერემ. 46—4; ისუ ნავე 43—22; ეზეკ. 23—24; 27—10; ეფეს. 6—17.

**ჩაქანება** (ვაქანებ, -ნე), ზ. მ. გორვით ჩავიტან, скатить, (ჩავექანები, -ნე), ზ. თვ. ჩავირბენ, დავჰგორდები, დავექანები, скатиться; ქილ. 652.

**ჩაქანცვა** (ჩავიქანცები, -ცე), ზ. ვ. დავიღალები, устать.

**ჩაქარცხლვა**, ნ. გაქარცხლვა.

**ჩაქელვა** (ვჰქელავ, ვჰქელე), ზ. მ. ფეხით დავჰრთგუნავ, втоптать.

**ჩაქვავება** (ვაქვავებ, -ვე), ზ. მ. ქვით დავჰკრიბავ; побить каменьями, ჩავჰქვავდები, -დი), ზ. ვდ. ქვით დავიკრიფები; ან გავჰქვავდები; быть побиту камням; окаменѣть.

**ჩაქვეითება** (ვაქვეითებ, -თე), ზ. მ. დავაქვეითებ, ცხენიდამ ჩამოვახდენ და ქვეითი ვატარებ, спѣшить, спѣшивать; (ვჰქვეითდები, -დი), ზ. ვდ. დავჰქვეითდები, спѣшиваться.

**ჩაქი**, ს. კალთის განჭებული ადგილი გვერდზედ; прорѣха, разрѣзъ у платья, стрѣлка у рубахи, რ. ქ. ლ.

**ჩაქნევა** (ჩავუქნევ, -ნიე), ზ. მიჩ. მოვუქნევ, замахнуться.

**ჩაქოლვა** (ვჰქოლავ, -ლე), ზ. მ. ჩაქვავება; ქვას დავჰკრებ; დავწყევლი; побить каменьями; проклинать; რუსუდ. 45; 2 ქართლ. 322; (ჩავიქოლები, -ლე), ზ. ვნ. ჩავიქვავები; დავიწყევლები; быть побиту камнями, быть проклято; ჩამქოლე, прокляни меня, ჩონგ. 93.

**ჩაქონა** (ჩამაქვს, ჩამქონდა), ზ. მიჩ. ძირ მიმაქვს, ჩავილებ, снести.

**ჩაქრთამვა** (ვჰქრთამავ, -მე), ზ. მ. დავჰქრთამავ, подкупить, задарить.

**ჩაქრობა** (ვაქრობ, -ქრე), ზ. მ. დავავსებ, გავაქრობ, погасить, (ჩავჰქრები, -ქერ), ზ. ვდ. დავივსები, погаснуть.

**ჩაქროლა** (ვჰქრი), о вѣтрѣ: вѣять внутрь, ქილ. 23.

**ჩაქსვა** (ვჰ), **ჩაქსოვა** (ვაქსოვ, -სე), ზ. მ. ქსოვაში ჩავატან, ввязывать, вплетать, полосить.

**ჩაქსელი**, ზედ. ჩაჭრელებული ნაქსოვი, ზოლზოლა, полосатый, дорожка.

**ჩაქუჩი** (ოსმ.). ს. ხვედა, მცირე ურო, სანგი, молотокъ; ჩაქუჩის დაკვრა, подтвердить.

**ჩაქჩაქი**, ს. тряска во время ѣзды на дурной лошади; (ვჰსჩაქჩამებ, -ქე), ზ. უ. ცხენთათვის: ვჰჯაგჯაგებ, о лошадяхъ: трясти.

**ჩაქცევა** (ვაქცევ, -ციე), ზ. მ. დავანგრევ, ломать, разрушать; (ჩავიქცევი, -ქეც), ზ. ვ. ჩავინგრევი, обрушиться, ვისრ. 171, ჩავიქცევ თავსა კლდეთა; броситься со скалы, ვეფხ. 1296; ჩავაქცევ ცრემლსა, пролить слезы, ქილ. 663, გულში სისხლი ჩამექცა, сердце мое наполнилось кровью; ერისთ. 162; ჩაიქცა ის ოჯახი, ანტ. 3—26; чтобы провалиться этой семьѣ.

**ჩაღალვა** (ვჰღალავ, -ლე), ზ. მ. მოვჰღალავ, მოვჰქანცავ, утомить, изнурить; (ჩავიღალვი, -ლე), ზ. ვ. მოვიქანცები, устать.

**ჩაღამება** (ვაღამებ, -მე), ზ. მ. ღამეს გავატარებ, проводить ночь, (ჩავჰღამდები, -დი), ზ. ვდ. ჩავჰბინდები, смеркаться.

**ჩაღანა**, ს. ხელზედ შემოსაცმელი საყლერწელი მოთამაშეთა როკვის დროს; ძალებიანი საკრავი; кастаньетка; инструментъ музыкальный на струнахъ; ვეფხ. 101, 716; განმ. თეიმ.; საბ. ლ.; ნ. ჩ. ლ.

**ჩაღარვა**, прожелобить.

**ჩაღანდრი**, ს. მცენ. ნ. წიწმატი წყლისა, ბუნ. ლ.

**ჩაღება** (ვაჩალებ), ნ. გაჩალება.

**ჩაღება** (ჩავიღებ, -ღე), ზ. მ. ჩამოვიღებ, ჩამოვჰხცლი, снять поклажу.

**ჩაღერღვა** (ჩავჰღერღ, -ღე), ზ. მ. შევძღნარავ, შევახრამუნებ, сгрызть.

**ჩაღეჭა** (ვჰღეჭ, -ჭე), ზ. მ. დავჰხცოხნი, разжевать.

**ჩაღვენთება** (ვაღვენთებ, -თე), ზ. მ. დავაღვენთებ, накапать.

**ჩაღვრა**, ნ. ჩალურა.

**ჩაღილული** მაგალ. ქათიბი, ზედ. ღილებ დაკერებული ქათიბი, шубка съ пуговицами, ალექს. 55.

**ჩაღიმილება** (ჩავიღიმილებ, -ლე), ზ. უ. გავიღიმებ, გავიცინებ, улыбнуться.

**ჩაღლევა** (ვჰღლევ, ვჰღლიე), ზ. უ. დავითვრები, быть на веселѣ; **ჩაღლეული**, მიმ. пьяный, ერისთ. 29.

**ჩაღმა** ზზ. ძირს, დაბლა, დაღმა, ქვე, внизъ, თავ ჩაღმა, внизъ головою; **ჩაღმართ**, სს. დაღმართ, внизъ съ горы; ჩაღმართ მტკვრისა, внизъ рѣки Куры; 1 ქართლ. 241; **ჩაღმართი**, ს. დაღმართი, покатость, спускъ; ვისრ. 14; 66; 1 ქართლ. 156; სიბრ. 102.

**ჩაღონება** (ჩავღონდები, -დი), ზ. ვდ. დავჰფიქრდები, задуматься, (ჩავაღონებ, -ნე), ზ. მ. დავანაღვლებ, заставить задуматься, опечалить.

**ჩაღრეჯა** (ჩავიღრეჯ, -რიჯე), ზ. მ. დავიღმეჯ პირსა, წარბებს შევიკრავ, наморщить лобъ, **ჩაღრეჯილობა**, ს. დაღმეჯილობა, морщина.

**ჩაღრიალება** (ვჰღრიალებ, -ლე), ზ. უ. ჩავჰყვირი, ტირილით ჩავჰძახი, вопіять.

**ჩაღრმავება** (ვაღრმავებ, -ვე), ზ. მ. ღრმად ჩავჰთხრი, углублять, (ვჰღრმავდები, -დი), ზ. ვდ. ღრმად ჩავითხრები, углубляться.

**ჩაღრომა**, სს. ჩაფიქრება, задуматься, углубиться.

**ჩაღრუნცვა** (ჩავიღრუნცები, -ცე), ზ. მ. ჩავიზნექ, вгибаться, вогнуться, ფიზიკ. 10.

**ჩაღრძობა** (ჩავიღრძობი, -ძე), ზ. ვ. ჩავჰკვდები, околѣть.

**ჩაღუნვა** (ვჰღუნავ, -ნე), ზ. მ. თავს ჩამოვიგდებ, დავჰფქრდები, наклонить голову, повѣсить голову; задуматься.

**ჩაღუპვა** (ვჰღუპავ, -პე), ზ. მ. დავჰღუპავ, დავანთქამ, утопить, потопить; (ჩავიღუპვი, -პე), ზ. ვ. დავინთქმი, დავიღუპვი; утонуть.

**ჩაღვრა** (ჩავჰღვრი, -ღვარე), ზ. მ. დავჰღვრი, დავაქცევ წყალსა, пролить, (ჩავიღვრები, -ღვარე), ზ. ვ. დავიღვრები; проливаться.

**ჩაყენა, ჩაყენება** (ჩავაყენ, -ნე; ჩავაყენებ, -ნე), ზ. მ. ჩავაღგენ, დავაღგენ, ставить, поставлять; შუა ჩავაყენებ, ставлю по срединѣ; ანც. 6—39; -ყარაულს, ставить караулъ; ბუნ. კ. 196; -ღვინოსა, датъ отстоять вину; ჩავიყენებ ცვარსა, дать сокъ, ქილ. 622; ჩავუყენებ ლაშქარსა, поставить къ кому либо войско, 2 ქართლ. 549; 449.

**ჩაყვა** (ჩავჰყავ, -ვჰყვი), ზ. მ. ჩავჰსდებ, ჩავჰყოფ, положить во что напр. руку; სიბრ. 10; ქიმია. 77, 86, ჯიბეში ჩაიყო ხელი, онъ положилъ руку въ карманъ.

**ჩაყვანა** (ჩავიყვან, -ნე), ზ. მ. ჩამოვამძღვანებ, сводить внизъ; ძირს ჩამყავს, я веду его внизъ; ჩაყვანინება (ვა), ზ. სხმ. ვაიძულებ ჩაყვანასა, заставить свести, ალექს. 19.

**ჩაყველება** (ვჰყველდები), свернуться, обратиться въ сыръ.

**ჩაყვითლება** (ვა), ზ. მ. ყვითელს ფერს მივჰსცემ, желтить, (ვჰყვითლდები, -დი), ზ. ვდ. გავჰყვითლდები, пожелтѣть.

**ჩაყვინცვა** (ჩავიყვინცები, -ცე), ზ. ვ. ჩავიყურყუმელავებ, окунуться.

**ჩაყვირვა ჩაყივლა** (ჩავჰყივი, -ვოდი, ჩავჰყვირი, -რე); ზ. უ. ჩავჰხძახი; кричать кому сверху внизъ, ვეფხ. 254.

**ჩაყლაპება** (ვაყლაპებ, -პე), ზ. მ. მივსცემ ჩასაყლაპავად, дать кому проглотить.

**ჩაყლაპვა** (ვჰყლაპავ, -პე), ზ. მ. ჩავჰნთქავ, проглотить, ჩამყლაპა, онъ съѣлъ меня; რუსუდ. 382.

**ჩაყოლა** (ვჰყვები, -ყევ), ზ. მ. ჩავაცილებ; მივჰყვები, მივდევნები; идти внизъ съ кѣмъ, слѣдовать за кѣмъ; ამ ქუჩას ჩაჰყევ, слѣдуй по этой улицѣ; ჟინი ჩაჰყვების, у него въ натурѣ упрямство; რუსუდ. 393; (ჩამყვება, ჩამყვა), ზ. მიჩ. თან წავიღებ, уносить съ собою; იმისი ჯავრი ჩამყვა; я унесъ съ собою негодованіе противъ него; რუსუდ. 550; (ჩავეყოლები, -ლე), დავეყოლები, слѣдовать за кѣмъ, სიტყვაზედ ჩავეყოლები, я согласенъ съ его словами; მოურავ. 104, **ჩაყოლილი**, ნახე ჩათრეული.

**ჩაყოფა** (ჩავჰყოფ, ხრ. არა აქვს), ზ. მ. ჩავჰყავ, ჩავჰსდებ; полагать, класть руку во что либо; სიბრ. 82, -წმინდა წყალში, погрузить кого въ священную воду; გორგ. 119; ფეხი ავჟანდაში ჩაჰყო, положилъ ногу въ стремя; გორგ. 303, ჩავიყოფ ჯიბეში ხელსა, пошарить у себя въ карманѣ; ჩავჰყოფ წყალში თავსა, нырнуть въ воду; ჩავუყოფ უბეში ხელსა, სიბრ. 124, положить кому за пазуху руку.

**ჩაყრა**, სს. всыпка; (ჩავჰყრი, ჩავჰყარე), ზ. მ. ჩავაბნევ, ჩავაგდებ მრავლობით რაშიმე რას; 2 ქართლ. 368; всыпать, бросать во что; ჩავჰყრი ვაზსა, посадить виноградное дерево; ჩავჰყრი ნავსა წყალში, спускать корабли въ воду; ქილ. 410; **ჩაყრა გონის ქვისა**, დასც. 133, ჩავჰყრი მიჯნებსა, ставить межевые знаки; გუჯ. 33; ჩავჰყრი წყალში, бросить, положить въ воду; ჩამიყრია მრავალნი ჭაბუკნი, я свалилъ многихъ юношей; ვისრ. 158; (ჩავიყრი, -ყარე), ზ. მიჩ. ჩავიდებ, მაგალ. პირში, ჩავიგდებ; положить себѣ; ჩავიყრი წელში ლახტასა, заткнуть себѣ за поясъ булаву; რუსუდ. 308, 323, 471; ჩაიყარნა მუხლნი, сталъ на колѣни; ვისრ. 185; (ჩავუყრი, -ყარე), ზ. მიჩ. მოვჰსდებ მაგალ. კავს; задѣть, зацѣпить; ჩავუყრი ბურღს, ввинтить гайку; -კლანჭსა, прибрать въ когти; **ჩაყრილი**, всыпанный; зацѣпленный; **ჩაყრევინება** (ვა), ზ. სხმ. დავაყრევინებ, заставить бросить, -კბილებსა, вышибить зубы, სამ. გიორგი, მეფისა 39; -ვაზის ძირსა, заставить посадить виноградную лозу.

**ჩაყრა** (ჩავაყრი, -ყარე), ზ. მ. მოვაყრი, посыпать.

**ჩაყუდება** (ვაყუდებ, -დე), ზ. მ. ჩავჰსდგამ მაგალკიბეს ორმოში, поставить въ углубленіи лѣстницу, (ჩავეყუდები, -დე), ზ. თვ. ჩავეშვები, დავეშვები, повиснуть.

**ჩაყუნთება** (ჩავიყუნთავ თავს წყალში ან ჩავიყუნთები წყალში -თე), ზ. ვ. ჩავიყურყუმელავებ, нырнуть, ქილ. 149.

**ჩაყურება** (ვჰყურებ, -რე ან ჩავიყურები, -რე), ზ. მ. ჩავიცქირები, смотрѣть сверху.

**ჩაყურყუმელავება, ჩაყურჭუმელავება**, (ვიყურყუმელავებ, -ვე), ზ. მ. нырять.

**ჩაყუჩება** (ვიყუჩებ, -ჩე), ზ. უ. გავჰჩუმდები, присмирѣть, притихнуть.

**ჩაშავება** (ვა), ზ. მ. მცირედ გავაშავებ, подчернить.

**ჩაშენება** (ვა), подстроить.

**ჩაშვება** (ვუშვებ, -შვი), ზ. მ. ჩავუტევებ, опускать, спускать что внизъ; -სიყვარულს გულში; ვისრ. 115; რუსთ. 476; გორგ. 2; заронить въ сердце любовь; -წყალსა, напустить воду; რუსთ. 349; (ჩავეშვები, -შვი), ზ. თვ. დავეშვები, повиснуть; спуститься; **ჩაშვებული**, მიმ. опущенный, რუსთ. 352; ფიზიკ. 75, პირსა არ ჩავიშვებ, не возьму въ ротъ, ვისრ. 78.

**ჩაშველა** (ვჰშველი), помочь.

**ჩაშთობა**, ნ. ჩარჩობა; **ჩაშთუ**, ე. ი. ჩანს თუ, казалось бы; დარეჯ. 2—70.

**ჩაშლა** (ჩავშლი, -ვშალე), ზ. მ. მოვჰშლი, მოვჰფუშავ, разрушить, разломать; растроить, разварить, სამზ. 45, (ჩავიშლები, -შალე), ზ. ვ. მოვიშლები, წავიშლები; развалиться; обрушиться; развариваться, распускаться въ кипяткѣ, разсыпаться, სამზ. 12.

**ჩაშორება** (ვა), ზ. მ. მოვაშორებ, удалять.

**ჩაშრეტა** (ვჰშრეტ, -რიტე), ზ. მ. ჩავაქრობ, гасить, (ჩავიშრიტები, -ტე), ზ. ვ. გავჰქრები, гаснуть.

**ჩაშრობა** (ჩავშრები), ზ. ვლ. გავშრები, высохнуть.

**ჩაშტერება** (ჩავაშტერდები, -დი), ზ. მ. დავაშტერდები, пристально смотрѣть, не спускать глазъ.

**ჩაშხამება** (ვაშხამებ, -მე), ზ. მ. გავუარმებ, შხამად გარდავუქცევ; отравить кому напр. жизнь; (ჩამაშხამებ, -მე), ზ. მიჩ. გამიარმებ, отравляешь мнѣ жизнь; не желаешь чтобы что нибудь пошло мнѣ въ прокъ; ჩამშხამდება, неидетъ мнѣ въ прокъ.

**ჩაშხამვა** (ჩავშხამავ, -მე), ზ. მ. გავაგესლიანებ, отравить ядомъ.

**ჩაჩაკუნება** (ვუ), ზ. მ. ჩავჰკრავ, ударить въ голову.

**ჩაჩანი**, სარიდ. 119?

**ჩაჩაჩული**, ზედ. მოუხდენლად ჩაცმული, одѣтый мѣшкомъ; неряха.

**ჩაჩახჩახება** (ჩავიჩახჩახებ, -ხე), ზ უ. წავიდუდუნებ, წამოვროშავ, пробормотать, ბუნ. კ. 123.

**ჩაჩენა** (ჩამჩნდება, -ჩნდა გულში), ზ. ვლ. გულში დამრჩება, оставлять впечатлѣніе; დარ. 111; მოურავ. 7.

**ჩაჩეჩა** (ვა), примять, სამხ. 107, истолочь, სამხ. 47.

**ჩაჩვა** (ვიჩაჩვი, -ვე), ზ. ვ. მოვიჩაჩავ, одѣвать что мѣшкомъ.

**ჩაჩი**, ს. ქუდი მოგრძე და ცუდი, черкеская уродливая шапка; დარეჯ. 2—49.

**ჩაჩიჩინება** (ვჰ), вбивать въ голову.

**ჩაჩიხირთმავება** (ვა), проварить какъ чихиртму.

**ჩაჩნაგირი** (სპარს.), ს. აბჯროსანი ან მშვილდოსანი; латникъ, ვეფხ. 1199.

**ჩაჩნევა**, ნ. ჩაჩენა.

**ჩაჩოქება** (ვი), стать на колѣни.

**ჩაჩრა** (ვჰსჩრი, -ვჰსჩარე), ზ. მ. ჩავჰსჭევ, совать, -პირში, сунуть кому въ ротъ; ანგ. 3—32; ერისთ. 2—260; მირ. 107.

**ჩაჩუმება** (ვაჩუმებ, -მე), ზ. მ. დავაჩუმებ, заставить молчать, (ჩავჰჩუმდები, -დი), ზ. ვლ. დავჰჩუმდები, замолкнуть.

**ჩაჩუნება** (ვაჩაჩუნებ, -ნე), ზ. მ. ვანძრევ, шевелить, трогать; ჩაჩუნი, სს. шевеленіе.

**ჩაჩურჩულება** (ჩავჩურჩულებ, -ლე), ზ. უ. ჩუმად ყურში ვეუბნები, шептать.

**ჩაჩქანი**, ს. მცირე ზუჩი, шишакъ, каска, ვეფხ. 433, ნ. ჩაბალახი.

**ჩაჩეჩქა** (ვჰსჩეჩქ, -ქე), ზ. მ. დავსჟეჟა, დავჭეჭე; измять; ბაგრ. ბაგ. 4.

**ჩაჩქერა** (ვჰსჩქერ, -რე), ზ. უ. течь съ журчаніемъ.

**ჩაჩქლამება** (ვა), ზ. მ. ძალიან მოვჰხარშავ, разварить; (ვი-მები), разопрѣть.

**ჩაჩქლეთა** (ვჰსჩქლეთ, -ლითე), ზ. მ. ჩავგლეჯა, разрывать, вдроблять.

**ჩაჩქმალვა** (ვჰსჩქმალავ, -ლე), ზ. მ. ჩამალვა, припрятать, -ხმასა, замолчать, ანგ. 6—27.

**ჩაჩქუნი** (ვუჩაჩქუნებ თავში ან მიჩაჩქუნებს თავში). თავში ვჰკრავ, ვუკაკუნებ, стучать по головѣ; ჩონგ. 106.

**ჩაჩხარუნება** (ვა), ზ. ვ. бренчать.

**ჩაჩხვა** (ვჰ), ზ მ. შუაზედ გავაპობ, გავხჭრი, пластать; растягивать; (ვიჩაჩხები, -ხე), ზ. ვ. გავიშლები, გავიჩაჩხები, растопырить напр. ноги.

**ჩაჩხი**, ნახე შაშხი; **ჩაჩხია**, каряка.

**ჩაჩხრიალება**, ასითუმანი ჯიბეში ჩაგიჩხრიალებს, тысяча рублей у тебя въ карманѣ бренчатъ.

**ჩაცდენა** (ვა), ზ. მ. ავაცილებ, дать промахъ, непопасть; (ჩავსცდები, -დი), ზ. ვლ. ავაცდენ, дать промахъ; ბუნ. კ. 221.

**ჩაცემა** (ვჰსცემ, -ვეც), ზ. მ. ჩავჰკრავ, ударить по; ან დავუსობ, вонзать, втыкать.

**ჩაცეცება** (ჩავაცეცდები, -დი), ზ. ვლ. დავაჩერდები, пристально смотрѣть на что либо.

**ჩაცვივნა** (ჩავსცვივი, -ვივე ან ჩავჰცვივდები, -დი), ზ. ვლ. ჩავვარდები, падать внизъ; впасть; -ჭირსა, попасть въ бѣду; დარეჯ. 2—49; რუსთ. 209; ვისრ. 174; სიღ ზღვას ჩაგვიცვივდნენ, ე. ი. დავიღუპენით და მორჩენის იმედი აღარა გვაქვს; ვეფხ. 221; мы погибли; ჩაცვივნულვართ, мы пропали, мы погибли, ქილ. 138; ჩაცვივნული თვალები, впалые глаза; -ლობა, впалость.

**ჩაცივება** (ჩავაცივდები, -დი, ჩავცივებივარ), ზ. მ. ჩავუჯდები საქმეს, სამუშაოს; არ მოვეცლები, არ მოვეშვები, ჩამოვეკიდები; გადავეკიდები; корпѣть надъ чѣмъ либо; приставать, къ кому быть назойливу.

**ჩაცივებით**, სს. назойливо.

**ჩაცილება** (ვა), ზ. მ. გავაცილებ, проводить.

**ჩაციმციმება** (ვჰციმციმდები, -დი), ზ. ვლ. მდინარეთათვის: ციმციმით მოვდივარ, струиться (о рѣкѣ).

**ჩაცინება** (ვჰ), ზ. უ. გავსცინებ, насмѣхаться.

**ჩაცლა** (ვჰსცლი, -ცალე), ზ მ. დავჰსცლი, опорожнить.

**ჩაცმა**, **ჩაცმევა**, სს. одѣваніе, (ჩავაცვამ, -ვი; ჩავაცმევ, -ცვი), ზ. მ. ტანისამოსს მივართმევ ჩასაცმელად; одѣвать, (ჩავიცვამ, -ცვი), ზ. მიჩ. ტანისამოსით შევიმოსები; одѣваться, ვეფხ. 1074; ალექს. 3.

**ჩაცმულობა**, ს. თამარ. ბაგ. 101, одежда.

**ჩაცორება** (ჩავჰსცორდები, -დი), ზ. ვლ. ცორვით ჩამოვალ, скатиться.

**ჩასხმა** (ჩავჰსხამ, -სხი), ზ. მ. ჩავჰსვამ, ჩავსდგამ; класть что во что, вдѣлать, вставить.

**ჩასხმილვა** (ჩავისხმილვი, -ლვე), ზ. ვ. ხორცთა თვის: მატლი დაედება; о говядинѣ: гнить, портиться; ჩასხმილული, მიმ. ნადები ხორცი, მატლ-დახვეული; гнилая, напр. говядина.

**ჩასხმული**, ზედ. дюжій.

**ჩატანა** (ჩავიტან, -ნე), ზ. მ. ჩავილებ, сносить, относить внизъ, ჩავუტან წიგნებსა, отнести книги; ალექს. 147.

**ჩატანა, ჩატანება** (ჩავატან, -ნე), ზ. მ. დავატანებ, ჩავრთავ, полагать, класть что съ чѣмъ; включать; ჩატანა (ჩავიტან, -ნე), ზ. მიჩ. თან წავიღებ; брать съ собою; რასაც ხევი ჩაიტანს, всѣ земли, лежащія по оврагу; გუჯ. 19; ჩავიტან გულში, стану помнить; запечатлѣю, ბუნ. კ. 79; რასაც შუა ბაზარი ჩაიტანს, всѣ мѣста, которыя занимаетъ средній рынокъ; თერთმეტი თავის ტოლი კაცი ჩაიტანოს და ისე იფიცოს; სამ. ვახტ. онъ долженъ вмѣстѣ съ одиннадцатями другими равными себѣ присягнуть; მოლაბურთ ჩატანებით, включая и Молабуровъ; შვიდი დღის ნუზლი ჩამატანეს, дали мнѣ съ собою провизіи на семь дней.

**ჩატანინება** (ვა), სხმ. ჩავალებინებ, заставить снести, მოუქნია ლახტი და ყური შიგ ჩაატანა, онъ замахнулся булавою, ударилъ и отсѣкъ ему ухо; რუსუდ. 874.

**ჩატარება** (ვატარებ, -რე), ზ. მ. ახლოს გავატარებ, გავარონინებ; არა ფრად შევრაცხ; გარდავატარებ; ჩავარონინებ; ან გავუზრი ანგარიშშე; სიბრძნ. 46; გორგ. 160; пронести мимо; искусно обойдти вопросъ, свернуть на другое; зачесть, заквитать; -ფუქად, სიტყვას ცუდად ნუ ჩამიტარებ, გორგ. 15; слова мои не считай за ничто.

**ჩატევა** (ჩავსტევ, -ტე), ზ. მ. დავსტევ, помѣстить, вмѣстить; (ვეტევი, -ტიე), ზ. თვ. помѣщаться, вмѣщаться.

**ჩატევება** (ვუ), ზ. მ. ჩავუშვებ, спускать внизъ.

**ჩატენა** (ჩავსტენ, -ნე), ზ. მ. ჩავჰსტკეც, ტენით ჩავაწყობ, ჩავჰტკეპნი, натискать, набить.

**ჩატეტკილი**, ზედ. ფერმიხდილი, ანაზდად, поблѣднѣвшій отъ испуга, საბ. ლ.

**ჩატეხა** (ვჰტეხ, -ხე), ზ. მ. ჩავჰლეწ, ჩავამტვრევ, проломать; (ჩავჰსტყდები, -დი), ზ. ვდ. сломаться, **ჩატეხილი ქუდი**, шапка вогнутая сверху; კაცია 28.

**ჩატკბობა** (ვა), ზ. მ. усластить.

**ჩატკეპნა** (ჩავჰსტკეპნი, -ნე), ზ. მ. დავსტკეპნი, გავზერგნი მიწას, убивать землю; утаптывать.

**ჩატვირთვა** (ჩავჰსტვირთავ, -თე), ზ. მ. დავჰსტვირთავ, ტვირთს დავადებ, нагрузить.

**ჩატკეცა** (ვჰ), ზ. მ. вдавить.

**ჩატრაკუნება**, взболтнуть.

**ჩატრიალება** (ვატრიალებ, -ლე), ზ. მ. დავაბრუნებ, ворочать, вертѣть.

**ჩატრუკებული**, ზედ. пожирѣлый. [ловѣ.

**ჩატყაპუნება** (ვა), ზ. მ. ჩავჰკრავ, ударить по го-

**ჩატყდომა** (ჩავჰსტყდები, -დი), ზ. ვდ. ჩავჰსწყდები, ჩავიქცევი, проломаться.

**ჩატყეპა** (ვა), прибить, приколотить.

**ჩატყვევნა** (ჩავჰსტყვევნი, -ნე), ზ. მ. ავიკლებ, ავიფორიაქებ; опустошить, 1 ქართლ. 48.

**ჩატყუება** (ვიტყუებ, -ვე). ზ. მ. მოტყუებით მოვიბირებ, заманить внизъ.

**ჩაუგდებელი**, ზედ. რიცხვში არ შეტანილი, несчитаемый.

**ჩაუგდებლობა**, ს. შეურაცხება, непочитаніе.

**ჩაუგებელი**, ე. ი. ხმალი ან სხვა იარაღე, не вложенный въ ножны; ვისრ. 16.

**ჩაუვალი**, ზედ. მიუსვლელი, непроходимый.

**ჩაუქი** (სპარს.), ს. ცხვიტ, მარდი; შემძლებელი, проворный; быстрый, скорый; **ჩაუქობა**, ს. სიმარდე, проворство; ვისრ. 182, 42; ვეფხ. 57; გორგ. 145.

**ჩაუშვებელი**, ზედ. დაუშვებელი, неопускаемый.

**ჩაუში** (სპარს.), ს. ჯაუში, привратникъ; сержантъ; ბიანკ. ლ.

**ჩაუწდომელი, ჩაუწვდენელი**, ზედ. მიუწთომელი, недосягаемый; თვალ-ჩაუწდომელი ხრამი, глубокій обрывъ; რუსუდ. 656.

**ჩაფანტვა** (ვჰფანტავ, -ტე), ზ. მ. დავჰყრი, набросать.

**ჩაფარება** (ჩავაფარებ, -რე), ზ. მ. ჩავჰხურავ; ჩავმალავ; непокрыть; скрыть; (ჩავეფარები, -რე), ზ. თვ. ჩავიმალვი, скрыться.

**ჩაფარი** (სპარს.), ს. კურიერი, შიკრიკი, მალე-მსბოლი, курьеръ, 2 ქართლ. 314.

**ჩაფარიში**, ს. ყაითანი, ზეზი, тесьма; галунъ; позументъ.

**ჩაფარცხვა** (ვჰფარცხავ, -ხე), ზ. მ. დავჰფარცხავ; ჩავჰმალავ; боронить; скрыть.

**ჩაფაული** (სპარს.), ზედ. კერძოობითი, отдѣльный; 2 ქართლ. 487; მენინს. ლ; ან დარბევა, набѣгъ; ბუდაღოვის ლ.

**ჩაფეთება** (ვა), ზ. მ. встревожить.

**ჩაფენა** (ვჰფენ, ვჰფინე), ზ. მ. ქვეშ გავშლი, подстилать.

**ჩაფერადება** (ვა), ზ. მ. შევახამებ ფერადებით, раскрашивать.

**ჩაფერვა** (ვჰ), ზ. მ. შევჰღებავ, подкрасить.

**ჩაფთხობა**, ნახე ჩაფრთხობა.

**ჩაფი**, ს. კოკის ნაოთხალი ან ოთხი თუნგი; მსაჯ. 7—20; водоносъ; мѣра жидкостей въ 4 тунга или 36 фунт. Кавк. Календ. за 1846 г. დასტ. 18; ოთხი თუნგი და ნახევარი 93 ჩაფი ერთი ურემი ღვინოა, სამზ. 151; ან სამი დოქი, ბაქრ. 331.

**ჩაფითრება** (ვჰფითრდები, -დი), ზ. ვდ. გამიკრთები, поблѣднѣть; **ჩაფითრებული**, მიმ. ჩათეთქილი, გაცრცვილი, блѣдный.

**ჩაფიქრება**, სხ. задумчивость; (ჩავიფიქრებ, -რე), ჩავჰფიქრდები, -დი, ზ. უ. დავჰლონდები, задуматься, **ჩაფიქრებული**, მიმ. задумчивый.

**ჩაფლავება** (ვაფლავებ, -ვე), ზ. მ. ძალიან მოვჰხარშავ, переварить кушанье.

**ჩაფლატებული**, ზედ. ფლატეებიანი, ოღრო ჩოღრო; ухабистый.

**ჩაფლეთა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰხევ, разодрать.

**ჩაფლვა** (ვჰფლავ, -ფალ), ზ. მ. დავჰმარხავ; ნოტიოში ჩავჰლუპავ, ჩავასვენებ; втискать, зарыть, за-

копать; погрузить; (ჩავიფლვი, ჩავეფლვი, -ფალ), ზ. ვ. დავიმარხები; დავინთქმი, ჩავვარდები მწვირეშე; ჩაფლვა (ჩავიფლვები), ჩავიხარშები, развариться, 80 ხამზ. быть зарыту; погрязнуть, завязнуть; ვისრ. 31.

**ჩაფლობა** (ჩავეფლობი, -ფალ), ზ. თვ. დავეფლობი, погрязнуть; ჩავიფლვები ლაფში, осрамиться.

**ჩაფრასკი** (სპარს.), ს. ფუნჯიანი ღილები კაბაზედ ან მეტალლის სარტყელი დაკიდებულის ფუნჯებითა; пуговицы на кафтанѣ съ кисточками; поясъ металлическій съ привѣсками; ვეფხ. 472; фестоны, **ჩაფრასკებიანი**, ზედ. ჩაფრასკებ დაკერებული კაბა ან სარტყელი; ნახე ენიანი.

**ჩაფრენა** (ვი), ზ. მ. слѣтать.

**ჩაფრეწა** (ვჰ), ზ. მ. ჩავხევ, разорвать.

**ჩაფრთხობა** (ვა), ზ. მ. დავაფრთხობ, შევაშინებ, испугать.

**ჩაფრუტუნება** (ვი), фыркнуть.

**ჩაფრული**, ზედ. ჩაფარისადმი საკუთნველი, курьерскій.

**ჩაფრცქვნა** (ჩავჰფრცქვნი, -ვენ), ზ. მ. გავჰფრცქვნი, облупить, очистить напр. яблоко.

**ჩაფურთხება** (ვაფურთხებ, -ხე), ზ. მ. დავაფურთხებ, დავჰნერწყვავ, наплевать кому; ვეფხ. 1096.

**ჩაფუშვა** (ვჰფუშავ, -შე), ზ. მ. მოვშლი, გავაუქმებ, растроить, уничтожить.

**ჩაფუჩება**, ნ. ჩაქარცხლვა, ივერი. 1—39.

**ჩაფუჩუჩება** (ვაფუჩუჩებ, -ჩე), ზ. მ. ჩავჩქმალავ, ჩავაცდენ, скрыть, -სიტყვისა, замять разговоръ.

**ჩაფქვა** (ჩავჰფქავ, -ვი), ზ. მ. დავჰფქვავ, намолоть.

**ჩაფხაჭნა** (ვჰფხაჭნი, -ნე), ზ. მ. დაკაწრვა, оцарапать.

**ჩაფხეკა** (ვჰფხეკ, -ხიკე), ზ. მ. ფხეკით ჩავჰსთლი, соскребать; ქიმ. 272.

**ჩაფხვნა** (ვჰფხვნი, ვჰფხვენ), ზ. მ. ჩავჰსჩქლით, დავჰფხვნი, накрошить.

**ჩაფხუნი**, ნ. **ხალარი ულაყი**, ბაქრ. 283.

**ჩაფხუტი**, ს. უზარალო ჩაბალახი, ზუჩი, шлемъ, ისაი. 59—17; იერემ. 46—4; ისუ ნავე 43—22; ეზეკ. 23—24; 27—10; ეფეს. 6—17.

**ჩაქანება** (ვაქანებ, -ნე), ზ. მ. გორვით ჩავიტან, скатить, (ჩავექანები, -ნე), ზ. თვ. ჩავირბენ, დავჰგორდები, დავექანები, скатиться; ქილ. 652.

**ჩაქანცვა** (ჩავიქანცები, -ცე), ზ. ვ. დავიღალები, устать.

**ჩაქარცხლვა**, ნ. გაქარცხლვა.

**ჩაქელვა** (ვჰქელავ, ვჰქელე), ზ. მ. ფეხით დავჰრთგუნავ, втоптать.

**ჩაქვავება** (ვაქვავებ, -ვე), ზ. მ. ქვით დავჰკრიბავ; побить каменьями, ჩავჰქვავდები, -დი), ზ. ვდ. ქვით დავიკრიფები; ან გავჰქვავდები; быть побиту камням; окаменѣть.

**ჩაქვეითება** (ვაქვეითებ, -თე), ზ. მ. დავაქვეითებ, ცხენიდამ ჩამოვახდენ და ქვეითი ვატარებ, спѣшить, спѣшивать; (ვჰქვეითდები, -დი), ზ. ვდ. დავჰქვეითდები, спѣшиваться.

**ჩაქი**, ს. კალთის განშებული ადგილი გვერდზედ; прорѣха, разрѣзъ у платья, стрѣлка у рубахи, რ. ქ. ლ.

**ჩაქნევა** (ჩავუქნევ, -ნიე), ზ. მიჩ. მოვუქნევ, замахнуться.

**ჩაქოლვა** (ვჰქოლავ, -ლე), ზ. მ. ჩაქვავება; ქვას დავჰკრებ; დავწყევლი; побить каменьями; проклинать; რუსუდ. 45; 2 ქართლ. 322; (ჩავიქოლები, -ლე), ზ. ვნ. ჩავიქვავები; დავიწყევლები; быть побиту камнями, быть прокляту; ჩამქოლე, прокляни меня, ჩონგ. 93.

**ჩაქონა** (ჩამაქვს, ჩამქონდა), ზ. მიჩ. ძირ მიმაქვს, ჩავილებ, снести.

**ჩაქრთამვა** (ვჰქრთამავ, -მე), ზ. მ. დავჰქრთამავ, подкупить, задарить.

**ჩაქრობა** (ვაქრობ, -ქრე), ზ. მ. დავავსებ, გავაქრობ, погасить, (ჩავჰქრები, -ქერ), ზ. ვდ. დავივისები, погаснуть.

**ჩაქროლა** (ვჰქრი), о вѣтрѣ: вѣять внутрь, ქილ. 23.

**ჩაქსვა** (ვჰ), **ჩაქსოვა** (ვაქსოვ, -სე), ზ. მ. ქსოვაში ჩავატან, ввязывать, вплетать, полосить.

**ჩაქსელი**, ზედ. ჩაჭრელებული ნაქსოვი, ზოლზოლი, полосатый, дорожка.

**ჩაქუჩი** (ოსმ.), ს. ხვედა, მცირე ურო, ხანგი, молотокъ; ჩაქუჩის დაკვრა, подтвердить.

**ჩაქჩაქი**, ს. тряска во время ѣзды на дурной лошади; (ვჰსჩაქჩამებ, -ქე), ზ. უ. ცხენთათვის: ვჰსჯაგჯაგებ, о лошадяхъ: трясти.

**ჩაქცევა** (ვაქცევ, -ციე), ზ. მ. დავანგრევ, ломать, разрушать; (ჩავიქცევი, -ქეც), ზ. ვ. ჩავინგრევი, обрушиться, ვისრ. 171, ჩავიქცევ თავსა კლდეთა; броситься со скалы, ვეფხ. 1296; ჩავაქცევ ცრემლსა, пролить слезы, ქილ. 663, გულში სისხლი ჩამექცა, сердце мое наполнилось кровью; ქრისტ. 162; ჩაიქცა ის ოჯახი, ანტ. 3—26; чтобы провалиться этой семьѣ.

**ჩაღალვა** (ვჰღალავ, -ლე), ზ. მ. მოვჰღალავ, მოვჰქანცავ, утомить, изнурить; (ჩავიღალვი, -ლე), ზ. ვ. მოვიქანცები, устать.

**ჩაღამება** (ვაღამებ, -მე), ზ. მ. ღამეს გავატარებ, проводить ночь, (ჩავჰღამდები, -დი), ზ. ვდ. ჩავჰბინდები, смеркаться.

**ჩაღანა**, ს. ხელზედ შემოსაცმელი საყღერელი მოთამაშეთა როკვის დროს; ძალებიანი საკრავი; кастаньетка; инструментъ музыкальный на струнахъ; ვეფხ. 101, 716; განმ. თეიმ.; საბ. ლ.; ნ. ჩ. ლ.

**ჩაღარვა**, прожелобить.

**ჩაღანდრი**, ს. მცენ. ნ. წიწმატი წყლისა, ბუნ. ლ.

**ჩაღება** (ვაჩალებ), ნ. გაჩალება.

**ჩაღება** (ჩავიღებ, -ღე), ზ. მ. ჩამოვიღებ, ჩამოვჰხსცლი, снять поклажу.

**ჩაღერღა** (ჩავჰღერღ, -ღე), ზ. მ. შევძგნარავ, შევახრამუნებ, сгрызть.

**ჩაღეჭა** (ვჰღეჭ, -ჭე), ზ. მ. დავჰხსცოხნი, разжевать.

**ჩაღვენთება** (ვაღვენთებ, -თე), ზ. მ. დავაღვენთებ, накапать.

**ჩაღვრა**, ნ. ჩალჴრა.

**ჩაღილული** მაგალ. ქათიბი, ზედ. ღილებ დაკერებული ქათიბი, шубка съ пуговицами, ალექს. 55.

**ჩაღიმილება** (ჩავიღიმილებ, -ლე), ზ. უ. გავიღიმებ, გავიცინებ, улыбнуться.

**ჩაღლევა** (ვჰღლევ, ვჰღლიე), ზ. უ. დავითვრები, быть на веселѣ; **ჩაღლეული**, მიმ. пьяный, ერისთ. 29.

**ჩაღმა** ზზ. ძირს, დაბლა, დაღმა, ქვე, внизъ, თავ ჩაღმა, внизъ головою; **ჩაღმართ**, სს. დაღმართ, внизъ съ горы; ჩაღმართ მტკვრისა, внизъ рѣки Куры; 1 ქართლ. 241; **ჩაღმართი**, ს. დაღმართი, покатость, спускъ; ვისრ. 14; 66; 1 ქართლ. 156; სიბრ. 102.

**ჩაღონება** (ჩავღონდები, -დი), ზ. ვდ. დავჰფიქრდები, задуматься, (ჩავაღონებ, -ნე), ზ. მ. დავანაღვლებ, заставить задуматься, опечалить.

**ჩაღრეჯა** (ჩავიღრეჯ, -რიჯე), ზ. მ. დავიღმეჯ პირსა, წარბებს შევიკრავ, наморщить лобъ, **ჩაღრეჯილობა**, ს. დაღმეჯილობა, морщина.

**ჩაღრიალება** (ვჰღრიალებ, -ლე), ზ. უ. ჩავჰყვირი, ტირილით ჩავჰძახი, вопіять.

**ჩაღრმავება** (ვაღრმავებ, -ვე), ზ. მ. ღრმად ჩავჰთხრი, углублять, (ვჰღრმავდები, -დი), ზ. ვდ. ღრმად ჩავითხრები, углубляться.

**ჩაღრომა**, სს. ჩაფიქრება, задуматься, углубиться.

**ჩაღრუნტვა** (ჩავიღრუნტები, -ტე), ზ. მ. ჩავიზნექ, вгибаться, вогнуться, ფიზიკ. 10.

**ჩაღრძობა** (ჩავიღრძობი, -ძე), ზ. ვ. ჩავჰკვდები, околѣть.

**ჩაღუნვა** (ვჰღუნავ, -ნე), ზ. მ. თავს ჩამოვიგდებ, დავჰფქრდები, наклонить голову, повѣсить голову; задуматься.

**ჩაღუპვა** (ვჰღუპავ, -პე), ზ. მ. დავჰღუპავ, დავანთქამ, утопить, потопить; (ჩავიღუპვი, -პე), ზ. ვ. დავინთქმი, დავიღუპვი; утонуть.

**ჩაღვრა** (ჩავჰღვრი, -ღვარე), ზ. მ. დავჰღვრი, დავაქცევ წყალსა, пролить, (ჩავიღვრები, -ღვარე), ზ. ვ. დავიღვრები; проливаться.

**ჩაყენა, ჩაყენება** (ჩავაყენ, -ნე; ჩავაყენებ, -ნე), ზ. მ. ჩავაღგენ, დავაღგენ, ставить, поставлять; შუა ჩავაყენებ, ставлю по срединѣ; ანტ. 6—39; -ყარაულს, ставить караулъ; ზუნ. კ. 196; -ღვინოსა, дать отстоять вину; ჩავიყენებ ცვარსა, дать сокъ, ქილ. 622; ჩავუყენებ ლაშქარსა, поставить къ кому либо войско, 2 ქართლ. 549; 449.

**ჩაყვა** (ჩავჰყავ, -ვჰყვი), ზ. მ. ჩავჰსდებ, ჩავჰყოფ, положить во что напр. руку; სიბრ. 10; ქიმია. 77, 86, ჯიბეში ჩაიყო ხელი, онъ положилъ руку въ карманъ.

**ჩაყვანა** (ჩავიყვან, -ნე), ზ. მ. ჩამოვამძღვანებ, сводить внизъ; ძირს ჩამყავს, я веду его внизъ; ჩაყვანინება (ვა), ზ. სხმ. ვაიძულებ ჩაყვანასა, заставить свести, ალექს. 19.

**ჩაყველება** (ვჰყველდები), свернуться, обратиться въ сыръ.

**ჩაყვითლება** (ვა), ზ. მ. ყვითელს ფერს მივჰსცემ, желтить, (ვჰყვითლდები, -დი), ზ. ვდ. გავჰყვითლდები, пожелтѣть.

**ჩაყვინტვა** (ჩავიყვინტები, -ტე), ზ. ვ. ჩავიყურყუმელავებ, окунуться.

**ჩაყვირვა ჩაყივლა** (ჩავჰყივი, -ვლე, ჩავჰყვირი, -რე); ზ. უ. ჩავჰსძახი; кричать кому сверху внизъ, ვეფხ. 254.

**ჩაყლაპება** (ვაყლაპებ, -პე), ზ. მ. მივსცემ ჩასაყლაპავად, дать кому проглотить.

**ჩაყლაპვა** (ვჰყლაპავ, -პე), ზ. მ. ჩავჰნთქავ, проглотить, ჩამყლაპა, онъ съѣлъ меня; რუსუდ. 382.

**ჩაყოლა** (ვჰყვები, -ყევ), ზ. მ. ჩავაცილებ; მივჰყვები, მივედევნები; идти внизъ съ кѣмъ, слѣдовать за кѣмъ; ამ ქუჩას ჩაჰყევ, слѣдуй по этой улицѣ; ჟინი ჩაჰყვება, у него въ натурѣ упрямство; რუსუდ. 393; (ჩამყვება, ჩამყვა), ზ. მიჩ. თან წავიღებ, уносить съ собою; იმისი ჯავრი ჩამყვა; я унесъ съ собою негодованіе противъ него; რუსუდ. 550; (ჩავეყოლები, -ლე), დავეყოლები, слѣдовать за кѣмъ, სიტყვაზედ ჩავეყოლები, я согласенъ съ его словами; მოურავ. 104, **ჩაყოლილი**, ნახე ჩათრეული.

**ჩაყოფა** (ჩავჰყოფ, სრ. არა აქვს), ზ. მ. ჩავჰყავ, ჩავჰსდებ; полагать, класть руку во что либо; სიბრ. 82, -წმინდა წყალში, погрузить кого въ священную воду; გორგ. 119; ფეხი ავჟანდაში ჩაჰყო, положилъ ногу въ стремя; გორგ. 303, ჩავიყოფ ჯიბეში ხელსა, пошарить у себя въ карманѣ; ჩავჰყოფ წყალში თავსა, нырнуть въ воду; ჩავუყოფ უბეში ხელსა, 'სიბრ. 124, положить кому за пазуху руку.

**ჩაყრა**, სს. всыпка; (ჩავჰყრი, ჩავჰყარე), ზ. მ. ჩავაბნევ, ჩავაგდებ მრავლობით რაშიმე რას; 2 ქართლ. 368; всыпать, бросать во что; ჩავჰყრი ვაზსა, посадить виноградное дерево; ჩავჰყრი ნავსა წყალში, спускать корабли въ воду; ქილ. 410; **ჩაყრა ვონის ქვისა**, დასტ. 133, ჩავჰყრი მიჯნებსა, ставить межевые знаки; გუჯ. 33; ჩავჰყრი წყალში, бросить, положить въ воду; ჩამიყრია მრავალნი ჭაბუკნი, я свалилъ многихъ юношей; ვისრ. 158; (ჩავიყრი, -ყარე), ზ. მიჩ. ჩავიდებ, მაგალ. პირში, ჩავიგდებ; положить себѣ; ჩავიყრი წელში ლახტასა, заткнуть себѣ за поясъ булаву; რუსუდ. 308, 323, 471; ჩაიყარნა მუხლნი, сталъ на колѣни; ვისრ. 185; (ჩავუყრი, -ყარე), ზ. მიჩ. მოვჰსდებ მაგალ. კავს; задѣть, зацѣпить; ჩავუყრი ზურღს, ввинтить гайку; -კლანჭსა, прибрать въ когти; **ჩაყრილი**, всыпанный; зацѣпленный; **ჩაყრევინება** (ვა), ზ. სხმ. დავაყრევინებ, заставить бросить, -კბილებსა, вышибить зубы, ხამ. გიორგი, მეფისა 39; -ვაზის ძირსა, заставить посадить виноградную лозу.

**ჩაყრა** (ჩავაყრი, -ყარე), ზ. მ. მოვაყრი, посыпать.

**ჩაყუდება** (ვაყუდებ, -დე), ზ. მ. ჩავჰსდგამ მაგალ. კიბეს ორმოში, поставить въ углубленіи лѣстницу, (ჩავეყუდები, -დე), ზ. თვ. ჩავეშვები, დავეშვები, повиснуть.

**ჩაყუნთება** (ჩავიყუნთავ თავს წყალში ან ჩავიყუნთები წყალში -თე), ზ. ვ. ჩავიყურყუმელავებ, нырнуть, ქილ. 149.

**ჩაყურება** (ვჰყურებ, -რე ან ჩავიყურები, -რე), ზ. მ. ჩავიცქირები, смотрѣть сверху.

**ჩაყურყუმელავება, ჩაყურჭუმელავება**, (ვიყურყუმელავებ, -ვე), ზ. მ. нырять.

**ჩაყუჩება** (ვიყუჩებ, -ჩე), ზ. უ. გავჰჩუმდები, присмирѣть, притихнуть.

**ჩაშავება** (ვა), ზ. მ. მცირედ გავაშავებ, подчернить.

**ჩაშენება** (ვა), подстроить.

**ჩაშვება** (ვუშვებ, -შვი), ზ. მ. ჩავუტევებ, опускать, спускать что внизъ; -სიყვარულს გულში; ვისრ. 115; რუსუდ. 476; გორგ. 2; заронить въ сердце любовь; -წყალსა, напустить воду; რუსუდ. 349; (ჩავეშვები, -შვი), ზ. თვ. დავეშვები, повиснуть; спуститься; **ჩაშვებული**, მიმ. опущенный, რუსუდ. 352; ფიზიკ. 75, პირსა არ ჩავიშვებ, не возму въ ротъ, ვისრ. 78

**ჩაშველა** (ვჰშველი), помочь.

**ჩაშთობა**, ნ. ჩარჩობა; **ჩაშთუ**, ე. ი. ჩანს თუ, казалось бы; დარეჯ. 2—70.

**ჩაშლა** (ჩავშლი, -ვშალე). ზ. მ. მოვჰშლი, მოვჰფუშავ, разрушить, разломать; растроить, разварить, სამზ. 45, (ჩავიშლები, -შალე), ზ. ვ. მოვიშლები, წავიშლები; развалиться; обрушиться; развариваться, распускаться въ кипяткѣ, разсыпаться, სამზ. 12.

**ჩაშორება** (ვა), ზ. მ. მოვაშორებ, удалять.

**ჩაშრეტა** (ვჰშრეტ, -რიტე), ზ. მ. ჩავაქრობ, гасить, (ჩავიშრიტები, -ტე), ზ. ვ. გავჰქრები, гаснуть.

**ჩაშრობა** (ჩავშრები), ზ. ვდ. გავშრები, высохнуть.

**ჩაშტერება** (ჩავაშტერდები, -დი), ზ. მ. დავაშტერდები, пристально смотрѣть, не спускать глазъ.

**ჩაშხამება** (ვაშხამებ, -მე), ზ. მ. გავუარმებ, შხამად გარდავუქცევ; отравить кому напр. жизнь; (ჩამაშხამებ, -მე), ზ. მიჩ. გამიარმებ, отравляешь мнѣ жизнь; не желаешь чтобы что нибудь пошло мнѣ въ прокъ; ჩამშხამდება, неидетъ мнѣ въ прокъ.

**ჩაშხამვა** (ჩავშხამავ, -მე), ზ. მ. გავაგესლიანებ, отравить ядомъ.

**ჩაჩაკუნება** (ვუ), ზ. მ. ჩავჰკრავ, ударить въ голову.

**ჩაჩანი**, სარიდ. 119?

**ჩაჩაჩული**, ზედ. მოუხდენლად ჩაცმული, одѣтый мѣшкомъ; неряха.

**ჩაჩახჩახება** (ჩავიჩახჩახებ, -ხე), ზ უ. წავიდუდუნებ, წამოვროშავ, пробормотать, ზუბ. კ. 123.

**ჩაჩენა** (ჩამაჩნდება, -ჩნდა გულში), ზ. ვდ. გულში დამრჩება, оставлять впечатлѣніе; დავრ. 111; მოურავ. 7.

**ჩაჩეჩქა** (ვა), примять, სამხ. 107, истолочь, სამხ. 47.

**ჩაჩვა** (ვიჩაჩვი, -ვე), ზ. ვ. მოვიჩაჩავ, одѣвать что мѣшкомъ.

**ჩაჩი**, ს. ქუდი მოგრძე და ცუდი, черкеская уродливая шапка; დარეჯ. 2—49.

**ჩაჩიჩინება** (ვჰ), вбивать въ голову.

**ჩაჩიხირთმავება** (ვა), проварить какъ чихиртму.

**ჩაჩნაგირი** (სპარს.), ს. აბჯროსანი ან მშვილდოსანი; латникъ, ვეფხ. 1199.

**ჩაჩნევა**, ნ. ჩაჩენა.

**ჩაჩოქება** (ვი), стать на колѣни.

**ჩაჩრა** (ვჰსჩრი, -ვჰსჩარე), ზ. მ. ჩავჰსტენ, совать, -პირში, сунуть кому въ ротъ; ანტ. 3—32; ერისთ. 2—260; მირ. 107.

**ჩაჩუმება** (ვაჩუმებ, -მე), ზ. მ. დავაჩუმებ, заставить молчать, (ჩავჰჩუმდები, -დი), ზ. ვდ. დავჰჩუმდები, замолкнуть.

**ჩაჩუნება** (ვაჩაჩუნებ, -ნე), ზ. მ. ვანძრევ, шевелить, трогать; ჩაჩუნი, სხ. шевеленіе.

**ჩაჩურჩულება** (ჩავჩურჩულებ, -ლე), ზ. უ. ჩუმად ყურში ვეუბნები, шептать.

**ჩაჩქანი**, ს. მცირე ზუჩი, шишакъ, каска, ვეფხ. 433, ნ. ჩაბალახი.

**ჩაჩეჩქა** (ვჰსჩეჩქ, -ქე), ზ. მ. დავსჟეჟკ, დავქექ; измять; ბაგრ. ბატ. 4.

**ჩაჩქერა** (ვჰსჩქერ, -რე), ზ. უ. течь съ журчаніемъ.

**ჩაჩქლამება** (ვა), ზ. მ. ძალიან მოვჰხარშავ, разварить; (ვი-მები), разопрѣть.

**ჩაჩქლეთა** (ვჰსჩქლეთ, -ლითე), ზ. მ. ჩაგლეჯა, разрывать, вдроблять.

**ჩაჩქმალვა** (ვჰსჩქმალავ, -ლე), ზ. მ. ჩამალვა, припрятать, -ხმასა, замолчать, ანტ. 6—27.

**ჩაჩქუნი** (ვუჩაჩქუნებ თავში ან მიჩაჩქუნებს თავში), თავში ვჰკრავ, ვუკაკუნებ, стучать по головѣ; ჩონგ. 106.

**ჩაჩხარუნება** (ვა), ზ. ვ. бренчать.

**ჩაჩხვა** (ვჰ), ზ მ. შუაზედ გავაპობ, გავსჭრი, пластать; растягивать; (ვიჩაჩხები, -ხე), ზ. ვ. გავიშლები, გავიჩაჩხები, растопырить напр. ноги.

**ჩაჩხი**, ნახე შაშხი; **ჩაჩხია**, каряка.

**ჩაჩხრიალება**, ასითუმანი ჯიბეში ჩაგიჩხრიალოალებს, тысяча рублей у тебя въ карманѣ бренчатъ.

**ჩაცდენა** (ვა), ზ. მ. ავაცილებ, дать промахъ, непопасть; (ჩავსცდები, -დი), ზ. ვდ. ავაცდენ, дать промахъ; ზუბ. კ. 221.

**ჩაცემა** (ვჰსცემ, -ვეც), ზ. მ. ჩავჰკრავ, ударить по; ან დავუსობ, вонзать, втыкать.

**ჩაცეცება** (ჩავაცეცდები, -დი), ზ. ვდ. დავაჩერდები, пристально смотрѣть на что либо.

**ჩაცვივნა** (ჩავსცვივი, -ვივე ან ჩავჰცვივდები, -დი), ზ. ვდ. ჩავვარდები, падать внизъ; впасть; -ჭირსა, попасть въ бѣду; დარეჯ. 2—49; რუსუდ. 209; ვისრ. 174; ხიდი ზღვას ჩაგვიცვივდნენ, ე. ი. დავიღუპენით და მორჩენის იმედი აღარა გვაქვს; ვეფხ. 221; мы погибли; ჩაცვივნულვართ, мы пропали, мы погибли, ქილ. 138; ჩაცვივნული თვალები, впалые глаза; -ლობა, впалость.

**ჩაციება** (ჩავაციდები, -დი, ჩავციებივარ), ზ. მ. ჩავუჟდები საქმეს, სამუშაოს; არ მოვეცლები, არ მოვეშვები, ჩამოვეკიდები; გადავეკიდები; корпѣть надъ чѣмъ либо; приставать, къ кому быть назойливу.

**ჩაციებით**, სხ. назойливо.

**ჩაცილება** (ვა), ზ. მ. გავაცილებ, проводить.

**ჩაციმციმება** (ვჰციმციდები, -დი), ზ. ვდ. მდინარეთათვის: ციმციმით მოვდივარ, струиться (о рѣкѣ).

**ჩაცინება** (ვჰ), ზ. უ. გავსცინებ, насмѣхаться.

**ჩაცლა** (ვჰსცლი, -ცალე), ზ მ. დავჰსცლი, опорожнить.

**ჩაცუმა, ჩაცმევა**, სხ. одѣваніе, (ჩავაცვამ, -ვი; ჩავაცმევ, -ცვი), ზ. მ. ტანისამოსს მივართმევ ჩასაცმელად; одѣвать, (ჩავიცვამ, -ცვი), ზ. მიჩ. ტანისამოსით შევიმოსები; одѣваться, ვეფხ. 1074; ალექს. 3.

**ჩაცმულობა**, ს. თამარ. ბატ. 101, одежда.

**ჩაცორება** (ჩავჰსცორდები, -დი), ზ. ვდ. ცორვით ჩამოვალ, скатиться.

**ჩაცოტავება** (ვა), ზ. მ. შევამცირებ, умалять, уменьшать.
**ჩაცოცვა** (ვჰ), ზ. უ. ცოცვით ჩავდივარ, ползти внизъ.
**ჩაცხარება** (ვა), крѣпить напитокъ.
**ჩაცხელება** (ვა), ზ. მ. разгорячать.
**ჩაცქერა** (ვჰსცქერ, -რე), ზ. უ. ჩავჰყურებ, смотрѣть внизъ.
**ჩაცხება** (ვჰსცხებ, -ხი), ზ. მ. წავუსვამ, намазать; ·თავში, ударить кого въ голову.
**ჩაცხომა** (ვჰცხები, -ხი), ზ. უ. დავჰცხები, становится жарко; (ჩამცხება, -ცხა), ზ. მიჩ. становится мнѣ жарко.
**ჩაცხრომა** (ვჰსცხრები, -ვჰსცხერ), ზ. უ. დავჰსცხრები, გავჰყუჩდები, утихать.
**ჩაძალვა** (ჩავსძალავ, -ლე), ზ. მ. დავძალავ, მოვერევი, одолѣть, брать верхъ.
**ჩაძაღლება** (ვჰსძაღლდები, -დი), ზ. ვლ. ჩავიღრძობი, მოვჰკვდები, околѣть.
**ჩაძახება** (ჩავსძახებ, -ხე), ზ. მ. ჩავჰყვირი, кричать внизъ или въ ухо, ყურში ჩავსძახი, кричу ему въ уши; ჩავუძახებ, -ხე), ზ. მიჩ. საჩქაროდ ჩავჰგზავნი ძირს; съ поспѣшностью послать внизъ; ჩონგ. 37.
**ჩაძახვა,** (ვჰ), ზ. მ. всучить.
**ჩაძგერება** (ვაძგერებ, -რე), ზ. ვ. დავაძგერებ, დავახლი, ударить, ткнуть; ჩონგ. 144.
**ჩაძეძგა** (ვი), ზ. მ. მოვიქლეშ, ვიჭკენ, прищемить.
**ჩაძველება** (ვჰძველდები, -დი), ზ. ვლ. დავჰსძველდები, вѣтшать, старѣть.
**ჩაძინება** (ჩავიძინებ, -ნე; ჩამეძინება, -ნა), ზ. მიჩ. მიმერულვის, засыпать, заснуть, вздремнуть, ვეფხ. 1209; ჩონგ. 132.
**ჩაძირვა** (ვჰძირავ, -რე), ზ. მ. ძირს დავილექ; о водѣ: осаждать, тянуть на дно; (ჩავიძირვი; -რე); ზ. ვ. ჩავილექები, ჩავჰსწვები, осаждаться.
**ჩაძლევა** (ვჰსძლევ, -ლიე), ზ. მ. დავსძლევ, მოვერევი, пересиливать.
**ჩაძმარება** (ვაძმარებ, -რე), ზ. მ. დავაძმარებ, дѣлать кислымъ; (ჩავჰსძმარდები, -დი), ზ. ვლ. დავჰსძმარდები, окиснуть.
**ჩაძნელება** (ვა), затруднять.
**ჩაძრობა** (ჩავაძრობ, -ძერ), ზ. მ. გავაძრობ, გავხდი, содрать, снять.
**ჩაძრომა** (ჩავჰსძვრები, -ძვერ), შევსძვრები; დავინთქმი, დავილუპები; влѣзть; провалиться; ჩაძრომილი, მიმ. ვეფხ. 97.
**ჩაძუნძულება** (ვჰძუნძულდები, -დი), ზ. ვლ. ყრმათათვის: ჩავალ ძუნძულით, о дѣтяхъ: сходить съ лѣстницы.
**ჩაძღვანება** (ვა), ниспосылать.
**ჩაძღოლა** (ჩავუძღვები, -ძეღ), ზ. ვ. ჩავაცილებ, ჩავჰყვები, сопровождать; მოურავ. 35.
**ჩაწაფება,** ნახე დაწაფება.
**ჩაწბილება** (ვა), ზ. მ. შევარცხვენ; осрамить.
**ჩაწდომა** (ჩავჰსწვდები, -დი), ზ. ვლ. ხელის ხლებით მივსწვდები, доставать рукою, досягать, ქილ. 334; რუსუდ. 451; 872, გორგ. 240.
**ჩაწება** (ვა), ზ. მ. დავაკრავ, вклеивать.

**ჩაწება** (ვჰსწებ, ვაწებ, -ბე), ზ. მ. დავასველებ, დავაწებ, обмакнуть.
**ჩაწებება** (ვა), ზ. მ. ძირს მივაკრავ, вклеить.
**ჩაწევა** (ჩავჰსწევ, -წიე), ზ. მ. დაბლა დავჰსწევ; тянуть внизъ; (ჩავაწევ, -წიე; ჩავუწევ, -წიე), ზ. მ. მივასწევ, მივუსწრებ, მივალ, достичь, пріѣхать вовремя; რუსუდ. 656; 2 ქართლ. 547; (ჩავიწევ, -წიე), ზ. მიჩ. უკან დავიწევ, подвинутсся, სამ. სომხური. 184; (ჩავეწევი, -წიე), ზ. თვ. მოვეწევი, настичь; გორგ. 84.
**ჩაწესება** (ვა), ზ. მ. установить порядокъ.
**ჩაწერა** (ვჰსწერ, -რე), ზ. მ. დავსწერ რაშიმე, вписать.
**ჩაწვა** (ჩავჰსწვავ, -წვი), ზ. მ. დავჰსწვავ. сжигать; (ჩავიწვი, -წვე), ზ. ვ. დავიწვი, დავივსები, сгорать; ჩამწვი, ты сжегъ меня; ვისრ. 137; ჩამიწვავს, я сжегъ его, ვისრ. 170.
**ჩაწვდომა,** ნ. ჩაწდომა.
**ჩაწვევა** (ვი), ზ. მიჩ. ჩავიპატიჟებ, приглашать, звать.
**ჩაწვეთა, -თება** (ჩავჰსწვეთ, -თე; ჩავაწვეთებ, -თე), ზ. მ. დავაწვეთებ, накапать; ქიმია. 262; ყურში ჩავუწვეთებ, ე. ი. ჩავჰჩურჩნი, наушничать.
**ჩაწვენა** (ვაწვენ, ვაწვინე), ზ. მ. ლოგინში დავაწვენ ყრმას ან სნეულს, уложить въ постель, ვეფხ. განმ. თ. 304.
**ჩაწვნა** (ჩავჰსწნი, -ნე); ჩაწვნვა (ჩავჰწნავ, -წან), ზ. მ. ჩავაგრეხ; ввивать, вплетать.
**ჩაწვრილება** (ვა), ზ. მ. умалять.
**ჩაწითლება** (ვაწითლებ, -ლე), ზ. მ. გავაწითლებ, заставить покраснѣть.
**ჩაწინწკლვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰსწინწკლავ, закапать.
**ჩაწიხლვა** (ვჰ), ზ. მ. втоптать.
**ჩაწმახნვა** (ვჰ), ზ. მ. ჩავაწნავ, вплетать.
**ჩაწმენდა** (ვჰსწმენდ, -მინდე), ზ. მ. ჩავასუფთავებ, счистить, ქიმ. 235.
**ჩაწნეხა,** ნ. დაწნეხა; ჩაწნვა, ნ. ჩაწვნა.
**ჩაწოდება** (ვუ), призывать.
**ჩაწოლა** (ჩავსწვები, -წევ), ზ. ვლ. ლოგინში დავსწვები დასაძინებლად; წავიქცევი, დავეცემი; ნოტიოთა თვის: ძირს დავილექ, ჩავსძირავ; лечь въ постель; обрушиться, повалиться; о жидкостяхъ: осаждаться; ქიმ. 170; 2 რიცხვი 22—29; სამზ. 54.
**ჩაწრეტა,** ნ. დაწრეტა.
**ჩაწურება** (ვაწურებ, მაგალ. პირში საჭმელს), ზ. მ. давать по каплѣ въ ротъ пищу; დავრ. 52.
**ჩაწურვა** (ჩავჰსწურავ, -რე), ზ. მ. დაწურვა, დაწრეტა; დავნაშურავ, нацѣдить, нажать; სამზ. 135, (ჩავიწურვი, -რე; -ვები, -ვე), ზ. ვ. დავიწრიტები, დავნაშურდები, დავიცლები, нацѣживаться, опорожниться; მზე ჩაიწურა, солнце закатилось, ვეფხ. 765.
**ჩაწურთნვა** (-თნი; -ნე), ზ. მ. შევაგონებ, вразумлять.
**ჩაწყალება** (ვი თვალებს), терять зрѣніе.
**ჩაწყდომა** (ჩავჰსწყდები, -დი), ზ. ვლ. მოვსწყდები, истребиться, (ჩავაწყდები, -დი), ზ. ვლ. მივემთხვევი, напасть на что либо.
**ჩაწყვეტა** (ვჰსწყვეტ, -ვიტე), ზ. მ. გავჰსწყვეტ,

оторвать, разорвать; ხმას ჩავიწყვეტ, замолчать, ანც. 68.

**ჩაწყნარება** (ვა), ზ. მ. усмирять.

**ჩაწყლულება** (ვა), ზ. მ. დავაწყლულებ, ранить.

**ჩაწყობა** (ვაწყობ, -ყე), ზ. მ. შთავსდებ მრავალთა, ჩავალაგებ; укладывать; -ქვასა, мостить, ტიმოთ. 25, 26.

**ჩაწყობილა**, ს. მცენ. морскіе колокольчики, ბუნ. ლ; ладьянка, кинвалка; პ. ფ. ლ.

**ჩაჭედა** (ვასჭედ, -დე), ზ. მ. დაჭედით ჩავამაგრებ; ჩავსვამ დაკვრით, вковывать; вколачивать.

**ჩაჭენება** (ვაჭენებ, -ნე), ზ. მ. ჭენებით ჩავალ; спускаться внизъ верхомъ; ჩავაჭენე ზურგში დაშნა, я вонзилъ ему въ спину ножъ, ანც. 6—27.

**ჩაჭერა** (ჩავუჭერ, -ჭირე), ზ. მ. ჩავუსვამ, втыкать, -კისერში კბილსა, схватить кого за шею зубами; რუსუდ. 880.

**ჩაჭეჭყა** (ვჰ), ზ. მ. раздавить.

**ჩაჭვრეტა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰკუნჭნი, вдолбить.

**ჩაჭირება** (ვა), ზ. მ. დავაჭირებ, налегать, давить.

**ჩაჭმა** (ვჰსჭამ, -მე), ზ. მ. გამოვჰსჭამ, выѣдать.

**ჩაჭკნობა, ჩაჭნობა** (ვჰსჭნები, -ჭკენ), ზ. მ. დავჰსწკნები, увядать.

**ჩაჭრა** (ჩავჰსჭრი, -ჭერ), ზ. მ. ჩავჰსთლი, ჩავჰკაფ, ჩავჰკეფ, ჩავჰკვეთ; ჩავჰსერავ, рѣзать; ვეფხ. 553; (ჩავაჭრი, -ჭერ), ზ. მ. ჩავათლი; нарѣзать; врѣзывать, ჩავაჭრი ხახვსა, нарѣзать луку. სამზ. 74 და მის გულსა შიგან ჭანგი ჩაეჭრა; ვისრ. 50; и въ сердце его глубоко врѣзалась заноза; (ჩავიჭრები, -ჭერ), ზ. ვ. ჩავვარდები; ჩამოვვარდები; რბენით ჩამოვალ; впасть; ниспадать; сбѣжать внизъ опрометью; ვეფხ. 1021; განმ. თეიმ. 1204; ქილ. 101; ვისრ. 21, 44; -სიგლახაკეში, впасть въ нищету; ქილ. 557; რასაც მთხრებლსა სხვისთვის ჰსთხრიდა მას შინა თვითან ჩაიჭრა, въ яму, которую онъ копалъ для другаго, самъ попалъ, ქილ. 406; -ჭირში, впасть въ несчастіе, ვისრ. 49; ვისრ. 173; -სინანულში, впасть въ раскаяніе; ვისრ. 109; გულსა მისსა სურვილი ჩაიჭრა, въ душѣ его заронилось желаніе; ქილ. 300; გულში ჩამსჭრია სიყვარული, въ сердце моемъ заронилась искра любви; ქილ. 351, გულში ჩაეჭრა, запало ему въ сердце; მირ. 106, **ჩაჭრილი**, მიმ. срѣзанный; зароненный; სული ჩემი ჩაჭრილა ცეცხლში, душа моя попала въ огонь; ვისრ. 58, **ჩაჭრევინება** (ვა), ზ. სხმ. ჩავაკვეთინებ, заставить срѣзать; დარეჯ. 145.

**ჩაჭრობა**, ნახე ჩაჭრა (ჩავიჭრები).

**ჩაჭყლეტა** (ვჰსჭყლეტ, -ლიტე), ზ. მ. ჩავჰსრეს, сдавить, придавить.

**ჩაჭყურლვა** (ვჰ), ზ. მ. ჩავჰყლაპავ, проглотить; ანც. 4—10.

**ჩახარშვა** (ვჰხარშავ, -შე), ზ. მ. ძალიან მოვჰხარშავ, ჩავაფლავებ, (ვიხარშები), развариться.

**ჩახარხარება** (ვი), ზ. მ. захохотать.

**ჩახატვა** (ვჰ), ზ. მ. გამოვხატავ, изображать, (ვიხატვი, -ტე), ზ. ვდ. გამოვიხატები, изображаться.

**ჩახაჩუხი**, სზ. шумъ одежды.

**ჩახახვა** (ვჰხახავ, -ვე), ზ. მ. ხახვს ჩავაჭრი, накрошить луку во что; **ჩახახული ხიზილობალა**, игра съ лукомъ.

**ჩახდა** (ჩავჰხდი), ზ. მ. снять, скинуть.

**ჩახდომა** (ჩავჰხდები, -დი), ზ. ვდ. ჩავალ სიჩქარით, сходить, нисходить съ поспѣшностію; (ჩავუხდები, -დი), ზ. ვდ. მივუხდები, напасть на кого; ალ. 111; 2 ქართლ. 165, 245, 259; ჩამიხდება გულში; ე. ი. გულში ჩამივარდება, заронится въ моемъ сердце; დარეჯ. 68.

**ჩახედვა** (ვჰხედავ, -დე), ჩავჰყურებ, смотрѣть на что или вочто; -წიგნსა, я посмотрю въ книгѣ; ვეფხ. 488; სიბრ. 60; გულში ჩაიხედე, всмотрись въ свою душу; -ხედვინება (ვა), заставить смотрѣть на что либо.

**ჩახევა** (ჩავხევ, -ხიე), ზ. მ. ჩავჰგლეჯ, ჩავჰფრეწ, ჩავჰსწყვეტ, разорвать.

**ჩახეთქა** (ჩავხეთქ, -ქე), ზ. მ. ჩავჰჩეხ, გავჰჩეხ, разсѣчь, расколоть.

**ჩახელება** (ჩავიხელებ, -ლე), ზ. მ. მოვიხელებ, достать, найдти.

**ჩახერგა** (ვჰხერგ, -გე), ზ. მ. ხერგს ჩავჰყრი, сдѣлать засѣку, -ხეებისა, бить сваи; -გზისა, засѣкать дорогу.

**ჩახეჩა** (ჩა-), ზ. მ. გავჰსჩეხ, ჩავჰჩეხ, расколоть.

**ჩახვევა** (ვა), ზ. მ. გავახვევ, завернуть.

**ჩახველება** (ვა), ზ. უ. დავახველებ, кашлянуть.

**ჩახვეტა** (ვჰ), ზ. მ. ხვეტით ჩავიტან, смести, сгрести.

**ჩახვი**, ს. ტყავის პარკი ფულისათვის, кожанный мѣшокъ для денегъ, 1 ქართლ. 153; ქილ. 98, 249.

**ჩახვრეტა** (ვჰ), ზ. უ. გავჰხვრეტ, просверлить.

**ჩახი**, ს. ცახი, საჭიეკონა (ბოყთა თვის); связка тутовыхъ вѣтвей.

**ჩახიზვა**, ნ. გახიზვა.

**ჩახიჩუხი**, стукъ, რახი რუხი, трескотня.

**ჩახიზნვა** (ვჰხიზნავ, -ნე), ზ. მ. დავაბინავებ, поселять, (ჩავეხიზნები, -ნე), ზ. თვ. ჩავესახლები, поселиться.

**ჩახლათვა, ჩახლართვა** (ვჰ), ზ. მ. დავჰხლართავ, запутать; ქილ. 553.

**ჩახლეჩა** (ვჰხლეჩ, -ლიჩე), ზ. მ. ჩავჰხეჩ, ჩავჰხეთქ. расколоть, ყარამ. 367.

**ჩახლტომა**, ნ. ჩახტომა.

**ჩახმახი** (ოსმალ.), ს. მოკვესილი, თოფის ხაკვეხი, курокъ у ружья; **ჩახმახის ფეხი**, ბუნ. კ. 68, взводъ у ружья.

**ჩახოცა** (ვჰხოც, -ცე), ზ. მ. დავჰხოც, избить, გორგ. 255; ანც. 6—27.

**ჩახოხბილი ორაგული**, სამხ. 74, 29, жаренная лососина съ лукомъ.

**ჩახოული**, ნ. გულ-ჩახოული.

**ჩახრა** (ჩავხრი, -ვჰხარე), ზ. მ. ჩავჰზნექ, вогнуть, ჩაიხრი მკლავსა, обнажать руки; 2 ქართლ. 532; ჩახრევინება (ვა), заставить согнуть.

**ჩახრაკვა** (ვჰხრაკავ, -კე), ზ. მ. ძალიან შევსწვავ ზეთზედ ან ერბოზედ; жарить на маслѣ.

**ჩახრამება** (ვა), о рѣкѣ: вымывать.

**ჩახრაკულა**, ს. მცენ. ნ. ყარნიარუხი, ბუნ. ლ.

**ჩახრამული**, ზედ. ორღო-ჩოღრო, მაღალ. ღელე, ухабистый; ვეფხ. 221.

**ჩახრიხაული**, ს. ლექსი ოც-ტაეპოვანი, ფისტი-კაური, стихъ, имѣющій 20 слоговъ въ строчкѣ.
**ჩახრუჭი**, ს. მცენ. პირუტყვი, ზუნ. ლ?
**ჩახრუხი** (სპარს) ს. მფრინველთა ერთგვარი, ზიანკის ლ. ჰსწერია ბულბულად; ნ. ბულბული.
**ჩახრჩნა** (ვჰხრჩნი, -ჩენ), ზ. მ. ჩავჰხურავ კარსა, затворить, запереть за собою дверь; ჩიხრჩენით თანა კარნი, затворить за собою двери; ვეფხ. 1034.
**ჩახრჩობა**, ნ. ჩახჩობა.
**ჩახსნა** (ჩავჰხსნი, -ხსენ), ზ. მ. გავხსნი; развязывать.
**ჩახსომება** (ვი), ზ. მ. დავიხსომებ, запомнить.
**ჩახტომა** (ჩავჰხტები), ზ. ვდ. გადმოვჰხტები, соскочить.
**ჩახუთა**, ნახე ჩახვი; ქილ. 317; мѣшокъ для денегъ.
**ჩახუთვა**, ნახე დახუთვა.
**ჩახურვა** (ჩავჰხურავ, -რე), ზ. მ. დავხურავ, ჩავჰბურავ, покрыть.
**ჩახურვება** (ვა), ზ. მ გავახურვებ, გავაცხელებ; раскаливать, ყანა ჩახურდება, хлѣбъ въ полѣ глохнетъ.
**ჩახუტვა** (ვეხუტები, -ტე), ზ. თვ. ჩავეკვრი, გულზედ დავეკონები, прильнуть къ груди; пасть въ объятіе.
**ჩახუჭვა** (ვჰ), ზ. მ. დავიხუჭავ თვალსა, закрыть глаза.
**ჩახუჭუჭება** (ვი), ნ. დახუჭუჭება.
**ჩახჩახი** (ვჰსჩახჩახებ). ზ. უ. ვინჯღრევი; ვჰსჭიჭინებ, ჩქარა და უგვაროდ ვლაპარაკობ; трястись; болтать безъ умолку рѣзкимъ голосомъ.
**ჩახჩობა** (ვახჩობ, -ჩე), ზ. მ. დავახჩობ; утопить, удавить; ჩავიხჩობ თავსა, утопить себя.
**ჩახჩობა** (ვი), ზ. მიჩ. კარს შევიკეტ, запереть за собою дверь, ჩახჩობილი ადგილი, мѣсто душное отъ жаровъ.
**ჩახჩური** (ოსმ.), ს. შალვარი, шаровары.
**ჩაჯაბნება** (ვი), ზ. უ. струсить.
**ჩაჯგუდება** (ვჰ), протыкать.
**ჩაჯდენა** (ვაჯდენ, -დინე), ზ. მ. ჩავსვამ, посадить.
**ჩაჯიჯვა** (ვჰ), ზ. მ. смять, сдавить.
**ჩაჯდომა** (ვჰსჯდები, -ჯედ. -ჯექ), ზ. ვდ. დავსჯდები რაშიმე, присѣсть.
**ჩაჯმუხვილი კაცი**, коренастый человѣкъ.
**ჩბუნვა** (ვიჩბუნები, -ნე), ზ. ვ. გავინაბები, притаиться отъ страха.
**ჩებიჩი**, ს. წალი, თიკანი, козленокъ; საბ. ლ.
**ჩეკა** (ვჰსჩეკ, -კე), ზ. მ. გამოვჰსჩეკ, კვერცხთაგან წიწილებს გამოვიყვან; выводить цыплятъ, ქილ. 402.
**ჩეგი**, ს. ცეცხლის საჩხრეკი გრძელი რკინა, кочерга; საბ. ლ.
**ჩელთი**, ს. ფართო მახვილი, мечь, ეზეკ. 32—24.
**ჩელიექი**, ნ. მეორმოცელი. დასტ. 38, 102; сороковая часть.
**ჩელტი**, ს. ხაომარი გრძელი უტარო მათრახი თასმისა ან მეტალისა; плеть безъ рукоятки, изъ ремня или металла.

**ჩელხი**, ს. ხვავი ანაკმაზი, ნაძირალი ან რიოში ბზიანი, ворохъ, куча хлѣбной шелухи.
**ჩემაგიერად**, ნ. ჩემმაგიერად.
**ჩემება** (ვაჩემებ, -მე), ზ. ვ. განვუსაკუთრებ, დავაიმისებ, შევათვისებ; усвоить кому что; დარეჯ. 90; (ვიჩემებ, -მე), ზ. მიჩ. ვითვისებ, განვიკუთნავ, შევისაკუთრებ, შევინარჩუნებ; დავიყინებ; ავიხირებ, უდიერზედ დგომა, усвоить, присвоить себѣ; упрямиться, стоять на своемъ, პირით სიყვარულს იჩემებს და გულში ბოროტს განიზრახავს; съ виду онъ притворяется что любитъ, а въ душѣ питаетъ зло; (მჩემდება, -მდა), ზ. ვდ. შემეთვისება, შემესაკუთრება, დამეჩემება, усвоивается, вкореняется во мнѣ; ერისთ. 84; მეჩემება, -მა, მაგალ. მეჩემება გული მასზედ, რუსუდ. 397; мое сердце лежитъ къ нему; **ჩემებინება** (ვაჩემებინებ, -ნე), ზ. სხმ. შევათვისინებ, შევასაკუთრებინებ, заставить усвоить.
**ჩემებრ ჩემებრივ**, ზზ. ჩემსაგით, по моему; ჩემებრი, -რივი, ჩამებური, ზედ. посвойскій, რუსუდ. 389, **ჩემეული**, ზედ. ჩემგან მიცემული; ან ჩემდამო საკუთნი; мой, принадлежавшій мнѣ; ჩემმაგიერად, ზზ. отъ меня; вмѣсто меня; **ჩემმაგიერი**, ზედ. замѣняющій меня; ვეფხ. 384.
**ჩემი**, ნაცვ. სახელი მოგებითი; შესახვედრი პირველის პირისა, мой, ჩემო მეგობარო, мой другъ; ჩემო თვალის სინათლევ, свѣтъ глазъ моихъ; ვაი ჩემს თავს, горе мнѣ; ჩემი იხმარების შემოკლებითაც, ვითარ ჩემ; მაშინ აქვს მნიშნველობა პიროვანის ნაცვალსახელსა პირველის პირისა და იხმარების მარადის თანდებულთათანა, მაგალ. ჩემდა, мнѣ, ჩემთან, со мною, ჩემგან, отъ меня; **ჩემიანი, ჩემეული**, ზედ. ჩემგანნი, ჩემდამო საკუთნვნი, мои, принадлежавшій мнѣ; **ჩემის თანა**, ზედ. ჩემი მსგავსი, подобный мнѣ, ნახე მე.
**ჩემობა** (ვჰსჩემობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვიჩემებ, შევითვისებ; თავს გამოვისაჯურისებ, განვიკუთნავ, განვისაკუთრებ; ჩემს თავს მივაწერ სწავლას და სხ. ავჰხირდები, დავიყინებ; რუსუდ. 380; ქილ. 335; усвоивать себѣ; присвоить; ставить, выдавать себя знатокомъ чего; упрямиться; -სიბრძნესა, педанствовать; სიბრ. 70.
**ჩემობით**, ზზ. ჩემის მხრით, съ своей стороны; მოურავ. 312.
**ჩემოდენი**, ზედ. ჩემის ოდენი, столько сколько я; ალექს. 80; ჩემოდნად, ზზ. сколько я самъ; დარეჯ. 98, ჩემსას, ზზ. ჩემს საკუთრებას; ან ჩემთან, моего; у меня: დარეჯ. 127—2.
**ჩემულობა**, სზ. присвоеніе; педанство, (ვჰსჩემულობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. შევითვისებ, მივისაკუთრებ; თავის გამოსაჯურებით ავჰხირდები, დავიყინებ; присвоивать себѣ; выдавать себя за знатока съ педантизмомъ; სამ. სომხ. 155; ღმრთობას ჩემულობს, считаетъ себя за Бога; სიბრ. 70.
**ჩენა**, სს. მაგალ. თვალში ჩენა, зрѣніе; ვისრ. 25; ან ვჰსჩენ (ვჰსჩან, ვისრ. 83; ახლად ჩენა, вновь зрѣть, вновь увидѣть; ვეფხ. 17; ჰჩან, ჰსჩანს; ვჰსჩანვარ, виднѣться, ქმნ. უსრ. ვჰსჩნდი ან ვჰსჩანდი; სრ. არა აქვს); ზ. უ. ვიხილვები, თვალით დავინახვები; быть виднымъ; виднѣться, казаться;

რუსულ. 347, 372; ჰჩანს, видно, ясно (есть); მჩანს, мнѣ кажется; გვჩანს, намъ кажется; სომხ. სამ. 2; მიჩნს, გიჩნს, უჩნს; მიჩნდა, გიჩნდა; უჩნდა; მიჩნდეს, გიჩნდეს, უჩნდეს, ზ. უ. სათანადოდ ვჰრაცხ; აღმიჩნდება, მგონია; მყავს, მაქვს; ვჰრაცხავ, ვაგდებ რადმე; ლუკ. 24—11; ვისრ. 11, 12; მატ. 23—25, 27; 1 ქართლ. 386; 2 კორონ. 4—9; казаться (мнѣ); имѣть; ставить во что, считать за; უჩნს ქვეყანა ტახტად, ე. ი. მიწა უჩნდა საწოლად; ვეფხ. 180; земля служила ему постелью; არსით უჩნდეს მიჯნურობა, ე. ი. არა რით რომ სიყვარული ეტყობოდეს, если на немъ незамѣтна любовь, ვეფხ. 13, და მისთვის ჭირი ლხინად უჩნდეს, всѣ бѣдствія постигшія его, пусть считаетъ для себя радостію, მძიმედ მიჩნს; დაბად. 31—27; для меня это тягостно; ჯერ მიჩნს, соизволяю, хочу; მიჩნს სახელად, ვეფხ. 26; я горжусь этимъ; ცოლ-ქმრობისათვის არ უჩნდათ ნათესაობა, для вступленія въ бракъ, они не обращали вниманія на родство, 1 ქართლ. 25; მიჩნდეს ღმერთად, я буду почитать за Бога; 1 ქართლ. 74; (ვჰსჩნდები, -დი), ზ. ვდ. გამოვჰსჩნდები, გამოვჰსცხადდები, დავენახვები, показываться, появляться, обнаруживаться; (ვაჩნდები, -დი), ზ. ვდ. გამოვაჩნდები, ვისისამე თავზედ გამოვჰცხადდები; обнаруживается, პირზედ აჩნდა დაღრეჯილობა, на лицѣ его замѣтна была грусть; ვისრ. 222; ნიშანი დაშრომისა აჩნდებოდა, замѣтна была на немъ усталость; ქილ. 178; (ვუჩნდები, -დი), ზ. ვდ. ვისისამე თავზედ გამოვჰჩნდები, открывается у кого что; რუსულ. 589; უჩნდება ყვავილი, открывается у него оспа.

**ჩენა** (ვაჩენ, -ჩინე), ზ. მ. გამოვაჩენ, გამოვაცხადებ; დავადგენ; მაგალ. მთავრად; показывать, открывать; объявлять тайну; назначать; ერთი იასაული აჩინე, назначь одного есаула, ჩოლაყ. სიგ. 18; მხედართ მთავრად ვაჩენ, назначаю главнокомандующимъ; 1 ქართლ. 329: (ვიჩენ, -ჩინე), ზ. მიჩ. გამოვიჩენ, გამოვისაჯვრისებ თავს; დავიდგენ უფლად; выставлять себя, высказываться; ставить надъ собою, признавать чью власть; ვიჩენე თავად, поставляю надъ собою во главѣ; 1 ქართლ. 21; პირით სიყვარულს იჩენს და გულში ბოროტსა განიზრახავს; (ვუჩენ, -ჩინე), ზ. მიჩ. დავუდგენ თავად; ставить надъ кѣмъ кого либо судьею, командующимъ и т. д. 1 ქართლ. 162; **ჩენილი**, მიმ. поставленный, назначенный; დარეჯ. 2 — 96; -თავად ქალაქისა, поставленный во главѣ города; -კაცი, человѣкъ извѣстный, славный.

**ჩენა**, (ვაჩენ, -ჩინე), ზ. მ. დავჰბადებ, ვჰქმნი, ვაწარმოვებ; творить, производить; (ვიჩენ, -ჩინე), ზ. მიჩ. გავიჩენ, მაგალ. საქონელსა, разводить рогатый скотъ, (ვუჩენ, -ჩინე), ზ. მიჩ. გავუჩენ ხვასტაგსა, разводить для кого либо рогатый скотъ.

**ჩენთიანა** (იტალ. gensiana), ს. მცენ. ასისთავა, раст. стоголовникъ, ივანე. ბ. ლ.

**ჩენჩი**, ს. კვირტი მატყლისა, клокъ шерсти.

**ჩენჩო**, ს. კილი, ხორბლისა ან ბრინჯის ბუდე; ნაჩენჩი, ხეჭბი, шелуха; **ჩენჩოიანი**, ზედ. ხორბალი, ბრინჯი კან-შემოუცლელი, неочищенный съ шелухою хлѣбъ, зерна.

**ჩენჩილი**, ნახე ჩინჩილი.

**ჩეო**, ს. ცუდი მოაბა, носилки.

**ჩერანი**, ს. წვივის გნდე, საბ. ლ.

**ჩერგილი**, ს. ფეტვის ძნეული, снопъ, скирдъ проса; ნ. მელეული.

**ჩერება** (ვაჩერებ, -რე), ზ. მ. დავაყენებ, останавливать, (გავჰჩერდები, -დი), ზ. ვდ. შევჰსდგები, остановиться, зѣвать.

**ჩერჩეტი**, ს. ცეტი, ხეტი, გამოშტერებული, розиня, безтолковый.

**ჩეფიჩი**, ს. წალი, თხა გამოზამთრული, годовалый козелъ; დასტ. 111.

**ჩექა**, ს. გოგირდი, сѣра; ქილ. 580; საბ. ლ.

**ჩექმა** (ოსმ.), ს. წაღა, მოგვი, ხამლი, ფეხსაცმელი. сапогъ, **ჩექმებიანი**, ზედ. წაღებიანი, одѣтый въ сапогахъ; 2 ქართლ. 209.

**ჩეჩა** (ვჰსჩეჩ, -ჩე), ზ. მ. ვჰსწეწ, დავასწორებ მატყლსა საჩეჩელით, чесать ленъ.

**ჩეჩება** (ვაჩეჩებ, -ჩე), ზ. მ. ვაცეცებ, ჯოხის ცემით ვატარებ, водить кого ощупью; (ვეცეცები, -ცე), ზ. თვ. ჯოხის ცემით ვალ, ходить ощупью.

**ჩეჩი**, ს. ზღვათა შინა კლდოვანი ან თხელი ადგილი, ვრაქია, мель, საბ. ლ. ნ. ვრაქია.

**ჩეჩქა** (ვჰსჩეჩქ, -ქე), ზ. მ. ვჰსჭეჭკ, დავჰქექ, измять, 1 ქართლ. 144.

**ჩეხა** (ვჰსჩეხ, -ხე), ზ. მ. ვაპობ, ვჰსჭრი, დავჰხეჩ; рубить; колоть, **ჩეხინება** (ვა ტყეს), заставляю рубить лѣсъ.

**ჩვამა**, მფრინ. თევზიყლაპია, бакланъ.

**ჩვევა** (ვაჩვევ, -ჩვიე), ზ. მ. შევაჩვევ, შევასწავლი ზნესა ან ჩვეულებას, საქმეს, пріучать, заставить привыкнуть, (ვეჩვევი, -ჩვიე), ზ. თვ. შევეჩვევი. შევეთვისები, შევესაკუთრები, привыкать; ჩვეული, ნაჩვევი, მიმ. привычный.

**ჩვენ**, ნაცვალ-სახელ. მრავლობითი პირველის პირისა, мы, ნახე მე და ჩემი.

**ჩვენება**, სხ. მოჩვენება, ან სიზმარი; показываніе; явленіе, видѣніе, сонъ; დაბად. 40—5; ფსალ. 4—5; 77—11; ლუკ. 22—43; 24—34; 1—22; მატ. 2—12, 13, 19; (ვაჩვენებ, -ნე, ვუჩვენებ, -ნე), ზ. მ. დავანახვებ, გავაშინჯებ, показывать, указывать; ვაჩვენებ ლხინს, 2 ქართლ. 525; ვუჩვენებ პირსა, дать потачку; რუსულ. 901; მაჩვენებ, მიჩვევნებ, показываешь мнѣ, დაბად. 41—12; მატ. 1—20; გამოცხ. 4—1; საქმ. 7—4; მატ. 31; მიჩვენებ ცხვირსა, показываешь мнѣ носъ, ჩონგ. 122, (ვეჩვენები, -ნე), ზ. თვ. დავენახვები; ძილში მოვეელანდები, მოვეჩვენები; მოვეწონები; показываться; являться; нравиться; სიბრ. 143; (მეჩვენება, უსრ. მჩვენებია), ზ. თვ. მომელანდება ძილში; დამენახვება, показывается мнѣ; мнѣ привидится; საქმ. 26—14; გამოსლ. 10—27; ქილ. 420; მეჩვენება, кажется мнѣ; **ჩვენებული, ნაჩვენი**, მიმ. показанный; явленный.

**ჩვენება** (ვა), ზ. მ. ვჰსწყევლი, проклинать.

**ჩვენებითი**, ზედ. საჩვენებელი, указательный; -ნაცვალსახელი, указательное мѣстоименіе.

**ჩვენებინება** (ვაჩვენებინებ, -ნე), ზ. მ. დავანახვებინებ, заставить показать.

**ჩვენებური,** ზედ. ჩვენდამო შესაფერი, свойственный, приличный намъ; намъ принадлежавшій; ანტ. 3—32, ჩვენებურად, ზზ. по нашенски.

**ჩვენებრივი,** ზედ. ჩვენი მსგავსი, подобный намъ.

**ჩვენეული,** ზედ. нашинскій.

**ჩვენი,** საკუთ. ნაცვ. ჩვენდამო საკუთნველი, нашъ, **ჩვენიანნი,** ჩვენები, ზედ. ჩვენდამო კუთნვილნი, наши, принадлежащіе къ нашему семейству; **ჩვენოდენი,** ზედ. столько, сколько мы, დარეჯ. 2—129, **ჩვენობა,** ს. ჩვენი სახლობა, семья наша; რუსუდ. 763.

**ჩვეულება, -ლობა,** ს. შემოღებული წესი, ზნე; привычка, нравъ, характеръ; обычай, обыкновеніе; ჩვეულება რჯულთ უმტკიცესია, привычка вторая натура; (ვჰსჩვეულობ, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვარ შემოღებული წესად, быть въ обычаѣ; მარტ. 181—2, **ჩვეულებრივი, -ბითი,** ზედ. წესად შემოსული, შემოღებული; привычный, **ჩვეულებრივ,** ზზ. по привычкѣ.

**ჩვილება** (ვა), мягчить.

**ჩვეული,** ზედ. დაჩვეული, привыкшій, привычный.

**ჩვილი,** ზედ. ქორფა ან ლბილი; молодой, нѣжный; ნ. ჩჩვილი; ჩვილი ყრმა, младенецъ, ჩვილი პური, мягкій хлѣбъ; ჩვილი გული, мягкое, нѣжное сердце; ჩვილი კეცი, ს. ტყავ-კეცი, ქერქი, черепъ, костяной щитъ у насѣкомыхъ; **ჩვილობა,** ს. სიჩჩოება; სილბილე; юность, нѣжность; мягкость; ვისრ. 40.

**ჩია,** ს. იმერულად ტანად დაბალი კაცი, карликъ.

**ჩიბა,** ს. ჭასაკ მცირე ძაღლი, небольшая собака; საბ. ლ.

**ჩიბე,** ს. ნადირთ ბუდე. საბუდარი ან თევზთ საბუნაგე; пора, берлога, гнѣздо рыбъ.

**ჩიბუხი** (ოსმ.), ს. თამბაქოს მოსაწევი ხის სოლინარი; ბოძკინტი, ხაშარი; трубка, чубукъ; подпорка строенія; სამი ჩიბუხი ნაქსოვი; три свертка матеріи.

**ჩიბუხი,** ს. ტანი საკერავისა, талья.

**ჩიგინი,** ს. გვირისტით ნაკერი, ხკარამანგი, шитье въ строчку; ნ. ჩ. ლ.; საბ. ლ. დავრ. 45.

**ჩიგლიგი,** ს. უელი, მინდვრის მარწყვი, земляника.

**ჩიგორგალი,** ს. ხამი აბრეშუმი, шелкъ-сырецъ; საბ. ლ. ჩ. ლ; ბუნ. ლ.

**ჩივილი,** სხ. საჩივარი, სარჩელი, საძიებელი: искъ, жалоба; (ვჰსჩივი, სრ. არა აქვს), ზ. უ. ვირჩი, სიტყვით ან წერილით საჩივარს გამოვუცხადებ, жаловаться, приносить жалобу; ვეფხ. 587; 1341; (ვუჩივი, ვუჩივლი, -ვლე), ზ. უ. ვედავები ვისმე, жаловаться на кого; სამ. ვახტ. 131.

**ჩივლება** (ვაჩივლებ, -ლე), ზ. მ. საჩივლელად ვაიძულებ ვისმე, заставить кого принести жалобу; (ვიჩივლებ, -ლე; ვიჩივი, ხრ. არა აქვს), ზ. მიჩ. ვჰჩივი, жаловаться, ვეფხ. 1302.

**ჩითაბური,** ს. წვრილი თეთრი ფული, мелкая серебрянная монета; საბ. ლ.

**ჩითი** (სპარს.), ს. სახეებიანი ან დაჭრელებული ნარმა, ან ლეინი, ситецъ.

**ჩითლაყი,** ს. პანღური, пинокъ.

**ჩითმერდინი,** ს. აბრეშუმის ცხვირ-სახოცი, шелковый носовой платокъ.

**ჩიკნობა,** ს. ხელით ნძრევა, рукоблюдіе; შესავალი რჯულის კანონისა.

**ჩიკორი,** ს. დიდი გუნდა ქვისა, кругликъ, ნ. ჩ. ლ; საბ. ლ.

**ჩილავი,** ს. შილაფლავი, жидкій плавъ; დასტ. 122, 123.

**ჩილბური,** ნ. ჭიმბური, საბ. ლ.

**ჩილთახი,** ს. პანღური, подзатыльникъ, пинокъ.

**ჩილიკა, ჩილიკა-ჯოხი,** ს. მოკლე რიკი ალმა სასროლი სათამაშოდ; სარიკო ჯოხი, რიკი, игра въ чижа, кляпъ, палочка для игры, или самая игра въ городки, чурки, **ჩილიკაობა,** игра въ городки.

**ჩილიდონის წვენი,** მცენ. ქრისტეს სისხლა, раст. чистякъ; ქიმია 250.

**ჩილინგდარი** (ოსმალ.), ს. ზეინკალი, ხელოსანი მკეთებელი კლიტეთა და მისთანათა, слесарь.

**ჩიმბური,** ს. ჩხირცმული სარჩობი თოკი, საბ. ლ.

**ჩინარი** (სპარს.), ს. მაღალი ჭანდარი, чинаръ.

**ჩინება,** სხ. призваніе; 2 პეტრე 1—10; начначеніе; (ვაჩინებ, -ნე), ზ. მ. ვაწესებ, დავჰნიშნავ; учреждать; назначать; ვეფხ. 631; ან ვარწმუნებ, დავამტკიცებ, подтверждать доказательствами; საქმ. 24—12; 25—28; (ვიჩინებ, -ნე), ზ. მიჩ. გამოვირჩევ; მოვიწოდებ; დავინიშნავ, განვისაზღვრავ, გარდავიწყვეტ; ვუჩვენებ; избрать себѣ; призвать; предопредѣлить, назначить себѣ; укрывать, 1 ქართლ. 16; 1 კორ. 7—17; 18—20; 2 პეტრე 1—3, 10; ვიჩინებ თავსა, выставлять себя; выказываться; 1 ქართლ. 29; დარეჯ. 2—28; (ვუჩენ, -ჩინე), ზ. მიჩ. ვუწოდებ, დავუნიშნავ; звать; назначать; (ვიჩინები, -ნე), ზ. ვ. მოვიწოდები; დავინიშნები, призываться; назначаться; 1 პეტრ. 3—9; 1 კორ. 1—9; 7—24; მიჩინნა, онъ призвалъ меня; საქმ. 16—11; **ჩინებული,** მიმ. მოწოდებული, მოწვეული, განჩინებული; მატ. 20—16; პატიოსანი, უაღრესი, წარჩინებული; призванный; избранный; знатный, славный, важный, извѣстный; **ჩინებულება,** ს. წარჩინებულება, უაღრესობა; მოწოდება, 1 კორ. 1—26; знатность, извѣстность; призваніе.

**ჩინი,** ნ. აკაური.

**ჩინი,** ს. თვალის მხედველობა, სინათლე; зрѣніе, свѣтъ глазъ; ჩემო. თვალის ჩინო, свѣтъ глазъ моихъ.

**ჩინი, ჩინეთი, ჩინმაჩინი,** ს. ხატაეთი, Китай, ვეფხ. 488; **ჩინი, ჩინური,** ს. ფაიფური, ჭურჭელი გამჭვირვალე და საუკეთესო ჩინელთაგან შემოღებული; фарфоръ.

**ჩინჩახვი,** ს. კუჭი მფრინველთა, зобъ птичій.

**ჩინჩვა** (ვეჩინჩები, -ჩე), ზ. მ. ვევაჭრები ხანგრძლივი, долго торговаться.

**ჩინჩალი, ჩინჩლი,** ს. წვრილი ფესვი ძაფსავით ნერგთა, волокна кореньевъ; **ჩინჩლიანი,** ზედ. ფესვებიანი, волокнистый.

**ჩინჩლვა** (ვჰ), ზ. მ. უსაკოთა თვის, დავსდედლობ; ხაბ. ლ.

**ჩინჩხატი,** ს. მცენ. ჭინჭყატი, бересклетъ.

**ჩინჩხვარი**, ს. წვრილი ნაპობი შეშისა, ხუშური, щепки.
**ჩიორა**, ს. სამამლე წიწილა, пѣтушокъ.
**ჩირაღდანი** (სპარს.), ს. иллюминація.
**ჩირაღი**, **ჩირახი**, ს. ჭრაქი, სანთელი, шкаликъ, ლავრ. 7; **ჩირაღოვანი**, **ჩირახოვანი**, ზედ. иллюминованный; ყარამ. 247.
**ჩირგვში დედა** ენა 46.
**ჩირგვი**, ს. ცუდი ჯაგი, ბუჩქი, кустъ, **ჩირგვიანი**, ზედ. кустарный, -ეკალი, ნ. ქოქი; терновый кустъ; **ჩირგვნარი**, ს. кустарникъ.
**ჩირი**, ს. ხმელი ხილი, сушенные фрукты; 1 მეფ. 25—18; ვეფხ. 872; ქილ. 573, ლეღვის ჩირი, винная ягода.
**ჩირქი** (სპარს.), ს. მწიკვლი, ჟუჟლი ან ბალღი, შალალი; грязь, нечистота; гной, матерія изъ ранъ; ყურის ჩირქი, сѣра въ ушахъ; **ჩირქიანი**, ზედ. მწიკვლიანი, ჭუჭყიანი; შალალიანი, ბალღიანი, грязный; гнойный; **ჩირქიანება** (ვა), ზ. მ. ვაჭუჭყიანებ, марать, грязнить; ერისთ. 2—29; **ჩირქიანობა**, ს. არ სისუფთავებ, ჭუჭყიანობა, нечистота.
**ჩირჩილი**, ს. ჩრჩილი ნახე, моль, ჩირჩილ-ნაჭამი, съѣденный молью.
**ჩიტი** (სომხ.), ს. სირი, ჭივჭავი და სხვა წვრილი მფრინველი, ვეფხ. 739; птичка; воробей; მთის ჩიტი, чижъ; ვარდის ჩიტი, соловей, **ჩიტ-ვაშლა** ს. მცენ. სირვაშლა, ქვა-ცუემალა, ყვავის ცუემალა, მელის ყურძენა; раст. mespilus pyracantha; жимолость; ნ. ჩ. ლ; брусника; ივანე ბ. ლ; чашковое дерево, ერის. ლ. ჩიტის-თავა, მცენ; золотая розга, ერისთ. ლ; მცენ. ოლენა: голубые пролѣски; ერის. ლ. ჩიტის თვალა, ს. ყურძენია ერთგვარი, сортъ винограда, ჩიტის-პურა, მცენ. расходникъ, ერის. ლ. **ჩიტ-ბატონა**, მფრინ. щеголь.
**ჩიფჩიფი**, ს. шепелявость; (ვჩიფჩიფებ, -ფე), ზ. უ. ვბლუღლუღებ, უკაფიოდ ვლაპარაკობ, шепелять, сюсюкать.
**ჩიქვი**, ს. თევზია ერთგვარი, საბ. ლ; ბუნ. ლ.
**ჩიქილა**, ს. ლეჩაქი, вуаль.
**ჩიჩავლუ**, ს. ჭრელი ნაქსოვი აბრეშუმისა, пестрая шелковая матерія.
**ჩიჩავლუხარა**, ს. ხარა, ცალლიანი ნაქსოვი; обьярь (ткань).
**ჩიჩვირი**, ს. ნიჩვირი, სპილოს ხორთუმი, хоботъ.
**ჩიჩია**, ს. მდაბიურად ხორცი, говядина.
**ჩიჩილაკი**, ს. ჯოხი ნაქურთენითურთ, რომელსაც გურიაში ახალს წელიწადს გამოაქვსთ შესამთხვევლად სამღვდელოთა, палочка со стружками, которую Гурійцы выносятъ на встрѣчу духовенству.
**ჩიჩინი**, ს. нашепоть, (ვუჩიჩინებ, -ნე; ვეჩიჩინები, -ნე), ზ. უ. დაჟინებით ვურჩევ, ვჰსწვრთნი, безпрестанно твердить кому о чемъ либо.
**ჩიჩლაპიანი**, ს. ხის ქერქის ქალამანი; лапти.
**ჩიჩობი**, ს. წველის ჭილობი; рогожа изъ соломы; ქილ. 214.
**ჩიჩქი**, ს. ჩრჩილი, моль.
**ჩიჩქინური**, ს. გრძელი ბადე, длинная сѣть для ловли рыбъ.

**ჩიჩქნა** (ვჰჩიჩქნი, -ნე), ზ. მ. ვჰსწიწკნი, ცუდად ვჰბლეჯ, ковырять, ვიჩიჩქნი ყურსა, ковырять въ ушахъ.
**ჩიჩხვირება** (ვუჩიჩხვირებ, -რე), ზ. მ. ვჰხჯგვლებ ზედი ზედ, ვჰკრავ; სასაცილოდ ვიგდებ, тормошить, задѣвать, подталкивать, подтрунивать.
**ჩიხა**, **ჩიხი**, ს. თვალით სახიჩარი, уродъ.
**ჩიხაული**, ნ. შიხაული.
**ჩიხიმიხო ან ჩიხი მიხო**, ს. რაც გინდა რა, всякая всячина, ერისთ. 2—29.
**ჩიხირთმა**, ს. წვნიანი ქათამი ხიმჟავით, соусъ съ кислотою изъ куринаго бульона; ბაგრატ. 30, სამზ. 14.
**ჩიხტი**, მცენ. кавказская пихта, ერის. ლ.
**ჩიხრიხი**, ს. ბამბის კურკის სარჩევი; ბუნ. კ. 11; საბ. ლ. инструментъ, которымъ очищаютъ соръ хлопка.
**ჩლა**, ს. ნაძენძი, пакля, хлопокъ; -მელნისა, ნ. აჯაჯი.
**ჩლა**, ს. ნაწიბური სკლატისა, სამოსლისა და სხ. кромка.
**ჩლა**, ს. საფეიქრო იარაღი, ниченцы, ниченки.
**ჩლავი**, ნ. ფლავი.
**ჩლინგი**, **ჩლუნგი**, ზედ. არა მჭრელი (დანა), тупой; ენა ჩლინგი, заика.
**ჩლიქი**, **ჩლოქი**, ს. ჭლიკი, ცერფი ცხენისა, копыто; ქილ. 622.
**ჩლუ**, ს. ენა ჩლინგი, заика, საბ. ლ.
**ჩმახვა** (ვჰ), ზ. მ. ცუდად ვჰკერავ; ცუდად ვჰსწერ; ვროშავ, მივჰქარავ, ვჰცარცარებ; шить на живую нитку; дурно писать, вараксать; городить, пустое болтать; ვეფხ. 349; ერისთ. 14.
**ჩმახი**, ზედ. უთანასწორო, მრუდი; წარამარა თქმულობა, მიქარვა; неровный, непрямой; вздоръ, болтовня; ვეფხ. 709.
**ჩმუნვა**, ს. გრძნობით მიხვედრა, ალღო, чутье, инстинктъ.
**ჩმუნაობა**, ს. ალღოიანობა, чуткость.
**ჩნდორი**, ნახე ჩონდორი.
**ჩნევა** (ვაჩნევ, -ნიე), ზ. მ. ნიშანს დავსდებ; დავაჩნევ, შევჰნიშნავ, შევამჩნევ; мѣтить, класть мѣтку; замѣчать; (ვაჩნდები, -დი), ზ. ვნ. დავაჩნდები, შევეტყობი, замѣчаться, быть замѣчену; (ვეჩნევი, -ნიე), იგივე ვაჩნდები; არ იჩნევს ავად მყოფობას, скрываетъ болѣзнь; მაჩნია ან მაჩნევია, замѣтно на мнѣ; ვისრ. 7.
**ჩობალი**, ს. მუცლის ქონის ბადე, сальникъ.
**ჩობანბეგი**, ს. ზედა მხედველი მეცხვრეთა, главный надъ пастухами; დავ. 116; ბუჯ. 16, 32.
**ჩობანება** (ვუ), ზ. მ. დავჰმწყსი, пасти стадо.
**ჩობანი** (სპარს.), ს. მენახირე, მეცხვარე, пастухъ; ს. **მეცხვრეობა**, пастушество.
**ჩობაუ**, ს. ხოკოა, порода грибовъ,
**ჩოგანი** (სპარს.), ს. საბურთალი კავი ან კოვზი ბადისა; ვეფხ. 22, лапта, рыболовный сакъ; 2 ქართლ. 526; отбойникъ, отбойная лопата.
**ჩოდოლი**, ს. მცირე კოხი გლახაკთა, ჩალური, соломенная избушка; ქილ. 330, 573.
**ჩოთინი ჩოთირი**, სს. ხიჩაობა, щекотка, щекота-

**წყრთომი**, ნ. ჭოტი.
**წყუდევა, წყუდიადი**, ნახე წყვდევა, წყვდიადი.
**წყურვა, წყურვილი**, სზ. жажда; (ვჰსწყური, ან მწყურს, -რდა; მეწყურება, -რა); ზ. უ. მსურს სმა, жаждать; იოან. 4—13; ვისრ. 22; (ვიწყურვებ, -ვე), ზ. მ. მწყურს, жаждать, თუმცა არ იწყურებს ცრემლსა, ვეფხ. 758; ე. ი. ცრემლის ღვრა რაღათ ეჭირებოდაო, за чѣмъ ему было проливать слезы.
**წყურვიელი, -რიელი**, ზედ. მწყურვალე, ვისაც ჰსწყურის, жаждущій, ისაი. 21—13; 25—5; 53—2; -ქვეყანა, земля, нуждающаяся въ водѣ; ისაი. 32—2; წყურიელად, ზზ. წყურვილით, съ жаждою, ფსალ. 106—32.
**წყურტი**, ს. ჭყურტი, სენია რომელიც მრავალს წყალს ასმევს; позывъ къ питью.

## Ⴝ.

**ჭ**, არის უხმო ასო, წოდებული ჭარ; რიცხვში ნიშნავს ხუთი ათასსა, ფულის ანგარიშში ნიშნითურთ ჭ̃ ხუთი ათასს თუმანსა; წვრილის ფულის ანგარიშში 1000 ფულსა, ან 250 ბისტსა, 100 შაურსა, 25 აბაზსა, $8^1/_2$ მარჩილსა, 5 მინალთუნსა; ქარაგმიანნი ლექსნი: ჭ̃ტი, ჭეშმარიტი; ჭ̃ტად, ჭეშმარიტად.
**ჭ**, ზოგჯერმე იხმარების ნაცულად წ ნახე წ, და ზოგჯერმე ნაცულად ჯ, მაგალ. ჭინჭარი, ჯინჭარი. ჭინჭველი, ჯინჭველი.
**ჭა** (სპარს.), ს. წყლიანი ჯურღმული ან ლაკვი, колодецъ.
**ჭაბაკი, ჭაშაკი**, ს. სასმისი, чаша; იერემ. 52—19.
**ჭაბუკი** (სპარს.), ს. ახალგაზრდა ვაჟი; მამაცი, გმირი, юноша, молодой человѣкъ; молодецъ. герой, витязь; დაბად. 4—23; ისაი. 20—4; ფსალ. 67—27; მარკ. 16—5; იოან. 27—18; საქმ. 5—6; **უჭაბუკესი**, ზედ. უმცროსი. младшій; დაბად. 29—16, ჭაბუკა, ს. ახალ.გაზრდა ქალი; молодая дѣвушка; რუთ. 2—5; 1 ტიმ. 5—11.
**ჭაბუკობა**, ს. სიჭაბუკე, სიყრმე, სიყმაწვილე; მამაცობა, გმირობა, юность; храбрость; ვისრ. 30; ვჰსჭაბუკობ, ზ. უ. ვჰყმაწვილობ, юнѣть, ვჰსჭაბუკდები), ზ. ვდ. ვჰყმაწვილდები, молодѣть.
**ჭადრაკი** (არაბ.), ს. სამორინო სამღერელი ფიცარზედ ჯვარედად დაკუთხვილსა, шахматъ.
**ჭავლი**, ს. ღალალი, მსხვილი ნაწნავი თმათა, коса.
**ჭავლი, ჭევლი**, ს. მდინარის ციმციმი ჩაგრეხით, струя, ვეფხ. 834, ენაზედ ჭავლი მოედება თუ, ერისთ. 2—23; развѣ его языкъ неразвяжется.
**ჭავლი**, გურ. вѣтвь, რტო, ბაქრ. 184.
**ჭაკი**, ს. ხრდალი ცხენი ან ვირი, кобыла.
**ჭაკუნდელა**, ს. მცენ. ჭარხალი, свекла, свекловица.
**ჭალა**, ს. ბუჩქნარი, ჯაგნარი, ჩირგვნარი, წნორი, წყლის ნაპირზედ; ან მცირე ტყე; кустарникъ у прибрежья; солома отъ кукурузы пзмельченная, **ჭალატყე**, роща.
**ჭალაკი**, ს. ჭალა გინა კუნძული, кустарникъ на берегу рѣки; островъ.
**ჭალი, ჭრჭალი, რჭალი**, ს. ურმის მანა, колъ, спица у телѣги; копылъ, **ჭალებიანი**, მაგალ. ურემი, телѣга со спицами для возки угля.

**ჭამა** (სომხ.), სხ. ѣда; (ვჰსჭამ; მდაბ. ვჰშჭამ), ზ. მ. მივილებ საზრდელს; ვჰხარჯავ ჭამაში; ѣсть, кушать, проѣдать; გამოსლ. 13—7, ხრსვილი ჰჭამს ხორცსა, гангрена точетъ тѣло; ვჰსჭამ თვალებითა, зарятся глаза, ჩრჩილი ჰსჭამს მაუდსა, моль есть сукно; ვჰსჭამ ნაღველსა, я провожу время въ скукп; ვისრ. 17; (ვიჭამ, ხორცსა), ზ. უ. ვიგლეჯ ხორცსა, грызть свое тѣло; რუსუდ. 988, გორგ. 1; (ვუჭამ), ზ. მიჩ. შევუჭამ, გავუნადგურებ. объѣдать кого; (ვაჭამ), ზ. მ. ვაჭმევ, ვაძლევ საზრდოს; давать пищу, кормить; სიბრ. 34; (მჭამს, მჭამდა), ზ. მიჩ. მკბენს, მღრღნის; грызетъ меня; мучить меня; (მიჭამ), ზ. მიჩ. შემიჭამ მაგალ. ქონებას, ты тратишь (съѣдаешь мое добро); (ვიჭმები, -ჭამე), ზ. ვ. შევიჭმები, დავიხარჯები; съѣдаться, ქვეყანა ამოთა იჭმება, въ мірѣ живутъ для удовольствія; ვისრ. 20; (ვეჭმები, -ჭამე), ზ. თვ. საზრდოდ მივეცემი, ему дозволяется ѣсть.
**ჭამადი**, ს. საჭმელი, საზდელი, სანოვაგე; съѣстное, пища, яства, кушанье, მატ. 14—16; მარკ.
**ჭამება** (ვაჭამებ, -მე), ზ. მ. ვაჭმევ, давать пищу, кормить, **ჭამებული**, ზედ. გასუქებული საჭმლითა, откормленный, ლუკ.
**ჭანარი**, ს. თევზი: კობრი, გოჭა, карпъ (рыба).
**ჭანგა-ბალახი**, ს. მცენ. лисохвостъ, батлачикъ (раст.); ბუნ. ლ; пырей, ერის. ლ.
**ჭანგი** (სპარს.), ს. კლანჭი მხეცთა ან მონადირეთა მფრინველთა; лапа звѣря, птицъ, когти; ნ. ჭანკი, **ჭანგ-მახვილი**, острокогтый; რუსუდ. 580; **ჭანგმახვილობა**, ს. острота когтей; რუსუდ. 203; **ჭანგიანი**; ზედ. когтистый; ქილ. 390, ყვავის ჭანგი, მცენ. Гуньба.
**ჭანდარი**, ს. მცენ. ჩინარი, ძელ-ქუა, чинаръ; რუსუდ. 210.
**ჭანდრაკი**, ნ. ჭადრაკი, სიბრ. 170.
**ჭანი**, ზედ. კანტი, გამხდარი, ჭნავი, ნაღვეა, მლივი, тощій, სახელი პონტოს ხალხისა, Дчаны, (народъ).
**ჭანკი**, ზედ. წმახი, ჭმახი, მოჭმახებული ღვინო, кислое вино; ალექ. 1, 187.
**ჭანჭალი**, ს. წვივის პარკი, барышка, надшулятникъ; Анатом. т. ბუნ. ლ.

**ჭანჭიკი**, ს. ხის ფარეში, ჭილობი ჭინჭილაკი, чека у оси, болтъ, затычка.

**ჭანჭრობი**, ს. ჭაობი, წყლიანი ადგილი მწვანით და ბუჩქნარით დაფარული, болото, тина.

**ჭანჭური**, ს. გამხმარი შავი ქლიავი, черносливъ.

**ჭანჭყალი**, ს. შეკრულის ჭურჭლის ხმა, брянцаніе.

**ჭანჭყარი**, სს. взбивка жидкости: **-რება** (ვა, -რე), ზ. მ. ვანჯღრევ, ვჰხთქვეფ, ვჰხღლვებ; болтать, взбивать жидкость.

**ჭანჭყატი**, ს. მცენ. ჩინჩხატი; бересклетъ (раст.).

**ჭაობი**, ს. ჭანჭრობი, წყლიანი ადგილი მწვანითა და ბუჩქნარით დაფარული, болота; **ჭაობიანი**, ზედ. საფლობი ადგილი, болотный, болотистый.

**ჭაპალი**, **ჭაფალი**, ს. თევზია, ряпуха (рыба).

**ჭაპანი**, ს. თასმებისაგან დაგრეხილი თოკი, ღვედი, ურმის ტვირთის გარდასაჭირებელი, веревка изъ ремней для связыванія поклажи.

**ჭაპანწყვეტა**, ს. მჭიდროობა, тискотня, давка, ივერ. № 1—89, свалка, суматоха.

**ჭაპი**, ს. ბანდულთა და წაღათ შესაკრავი თასმა; ремни у обуви.

**ჭაპრი**, ს. მფრინვ. сухолапль, рыболовъ.

**ჭარბატელა**, ს. მცენარეა.

**ჭარბება** (ვა), ზ. მ დავჰხძლევ წონაში; დავსძალავ, გარდავჰრევ, გარდავჰმატებ; перетягивать; пересиливать; превосходить.

**ჭარბი**, ს. ნამეტნავი უფრორე წონაში, излишекъ въ вѣсѣ.

**ჭარბობა**, ს. излишество; რუსუდ. 911; (ვჰსჭარბობ, სრ. არა აქვს); ზ. უ. ნამეტნავი ვარ წონით; быть въ излишествѣ (о вѣсѣ).

**ჭარელა**, ს. მცენ. очанка, расторгъ, дубровка (раст.); ნ. ჩ. ლ.; პ. ფ. ლ.; звонецъ, ერის. ლ.

**ჭარი**, **ჭარო**, ს. მფრინ. сухолапль, рыболовъ, чайка; ლევიტ. 11—16.

**ჭარიკი**, ს. კოკის ნახევარი, ნახე დორა.

**ჭარკვანა**, ს. მთაზედ მიხვეულ მოხვეულ გზა, ვითარცა კლდეზედ წავარნა; извилистая дорога въ горахъ.

**ჭარლი**, ს. მფრინვ. алкіонъ, зимородокъ.

**ჭარმაგოსანი**, ზედ. ჭაღარა, თმეში თეთრნარევი, сѣдовласый, ვეფხ. 1349, დარეჯ. 50.

**ჭარმაგი**, **ჭარმაკი**, ს. თეთრზედ შავით დაწინწკლული ფერი ბეწვეულთა; просѣдина, просѣдь; ვეფხ. 1349; ვისრ. 200; ზედ; ნაცრის ფერი, сѣрый; ჭარმაგი ჯორი, сѣренькій оселъ; დარეჯ. 2—147; ჭარმაგი სიყვარული, степенная любовь; ვისრ. 68; **ჭარმაგული**, ზედ. მართებული, степенный; ქილ. 387.

**ჭარმაღი**, ზედ. ჭარმაგი, ჭაღარა შერთული, მოხუცი მხნე და სიმრთელის მქონი; сѣдой; бодрый старикъ.

**ჭარო**, მფრინ. ნ. ჭარი; ქილ. 490.

**ჭარტალი**, ს. ენა-მჭვარტალა, ცუდის და ღნიოშის მოლაპარაკე, болтунъ, злоязычный, злоязычникъ.

**ჭარხალი**, ს. მცენ. свекла; **ჭარხლის მკლავი**, ან ფოთოლი, свекловица; ботва; ბუნ. ლ. полевая рѣпа, ერის. ლ.

**ჭაუგა**, ს. ცუდი ფეტვი მურწასა ჰგავს, дикій боръ (раст.); ბუნ. ლ.

**ჭაფალა**, ს. ნაფოტას გვარი, თევზი; ряпушка.

**ჭაქანი**, **ჭახანი**, ს. ჭიქისა და მისთანათა გატეხის ხმა, трескъ.

**ჭაქიჭუჭი**, ს. ტკაცი ტკუცი, ჭაჭიჭუჭი, трескотня.

**ჭაქოსი**, ს. მცენ. თუნთის ჭემი; конехвостъ, ერისთ. ლ.

**ჭაღარა**, ზედ. შავთმაში თეთრ შერთული, сѣдой.

**ჭალვი**, ს. სათიბელი, მოლთ სამარგლავი, коса, серпъ.

**ჭალი**, ს. ჭოჭონაქი, блокъ.

**ჭაშა**, ს. თავის ქალა, черепъ, სიბრ. 96.

**ჭაშაკი**, ნ. ჭაბაკი, შენიშნვა: ჭაბაკი შეცთომით არის, უნდა ჭაშაკი, ე. ი. თავის ქალისაგან გაკეთებული სასმელი, чаша изъ черепа.

**ჭაშნაგირი** (სპარს.), ს. თვით მპყრობელი მეფე, самодержецъ, წ˘ათა ცხოვრ. 115; ბიანკ. ლ.

**ჭაშნიკება** (ვეჭაშნიკები), нравиться.

**ჭაშნიკი**, ს. მცირედი რაოდენობა სასმელისა გემოს გასასინჯავად; проба напитковъ.

**ჭაჭა**, ს. დაწურვილის ყურძნის ჩენჩო, кожура виноградная послѣ выжимки; 268; ჭაჭაცხვრისა ან ბადე, სამზ. 163, ჭაჭის არაყი, ს. водка изъ виноградной кожуры; ჭაჭის არაყი, водка изъ виногр. выжимокъ; სამზ. 127; ჭაჭის თხლე, подонки, осадокъ винный, гуща; ჭაჭა ლუდისა, подонки отъ пива. дрожжи.

**ჭაჭა**, безмолвіе, რუსულ. ქ. ლ.

**ჭაჭა**, ს. იმერულად, თირკმელი ან სუკი; почки.

**ჭაჭანება**, ს. ჩამიჩუმი, безмолвіе. тишина.

**ჭაჭვი**, ს. პეშვი, ორი ხელი მომუჭვილი, ბლუჯი, пригоршня.

**ჭაჭუა**, ს. ივერ. № 4—8?

**ჭაჭიჭუჭი**, ს. ჭრიალის ხმა, ჭრიალი, скрипъ.

**ჭახრაკი**, ს. საქანჩავი ხრახნილი, ცრელის მოსაჭირებლად ან მოსაშვებად; щурупъ, тиски; დარეჯ. 150.

**ჭდე**, ს. დანით ან ცულით ამოთხრილი ნიშანი ხეზედ; ჩხირი ამგვარის ნიშნებითურთ საანგარიშოდ: нарубка, насѣчка; бирка, 1 ქართლ. 126; ანტ. ჭდეს დასმა, насѣкать.

**ჭდევა** (ვა), ზ. მ. დავჰსვამ, ამოვჰსჭრი ჭდესა; отмѣчать на палкѣ, насѣкать. дѣлать насѣчку.

**ჭედა**, სს. ковка; ჭედვა, (ვჰ), ზ. მ. გამოვჰკვერავ მეტალლსა, დავლურსმავ; ковать; -ცხენსა, ковать лошадь; (ვიჭედები, -დე), ზ. ვ. გამოვიკვერები, быть выковану.

**ჭედა** (ვჰსჭედ, -დე), ზ. მ. გავსჭედ, გავსტენ დავჰსტკეც; тискать; плотно класть; набить; (ვიჭიდები, -დე), ზ. ვ. გავიტენები, набиватся.

**ჭედილა**, ს. დაკოდილი ხვასტაკი უფრორე საკლავი, холощеный скотъ; -ლორი, боровъ.

**ჭედილა**, ს. საცირი, წონაა, ნახე საცრი.

**ჭედილი**, ზედ. დაჭედილი, კვერში გამოყვანილი მეტალლი, ფსალ. 97—6; кованный.

**ჭევლი**, ს. ჭავლი, მდინარის ციმციმი, струя.

**ჭელტვა** (ვიჭელტები, -ტე), ზ. ვ. თავდადებით ვჰსცდილობ, стараться.

**ჭენება**, სს. ристаніе, скачка верхомъ; (ვა), ზ. უ. ვჰრბი ცხენითა, გავექანები; ვარბევ, ხელსა ვჰკრავ, უკუუაგდებ ხელის კვრით, საქმ. 7—27; ристать

скакать; отталкивать; ანდრ. 49; ღელო ზღვის ჭენებისა, волны отъ прилива моря; ტიმოთ. 15.

**ჭენჭი, ჭენჭო**; ს. წვენი მწვადისა, сокъ жаренаго мяса; გამონაწური, выжимки.

**ჭეო**, ს. კლდე ფიქალიანი, плитная скала, базальтъ; ჭეოდ, ზზ. ფიქალ ფიქალად, плитами.

**ჭერა**, სხ. держаніе, (ვაჭერ, -ჭირე, მაგარ ხელსა, ფეხსა და სხ.), ზ მ. ხელ დავაჭერე, დავაბჯენ, დავჰხტკეც ხელითა ან ფეხით, нажать, придавить рукою, ногою; (ვიჭერ, -ვიჭირე), ზ. მ. ვიპყრობ, ხელში ვიტვირთავ; შევიპყრობ, ხელთ ვიგდებ; დავიპყრობ, დავიმონებ; держать; схватить, словить, поймать; завоевать, покорить; нанять; შორს ვიჭერ, несоглашаться, отказываться; ხელთ ეჭირა წიგნი, онъ держалъ въ рукахъ книгу, უსამართლოდ ეჭირა მამული, онъ не по праву владѣлъ имѣніемъ; ვუჭერ ხელსა, беру за руку; თავს ვუჭერ ცხენსა, удерживаю лошадь, (მიჭირავს მიჭერია), ზ. მიჩ. მიპყრავს, ხელში მიტვირთავს; დამიპყრობია, დამიმონებია; ქირითა მყავს; держать; владѣть; нанимать; თვალი და ყური მიჭირავს, я присматриваю, наблюдаю; ვეფხ. 1003; ცხენს არავინ გიჭირვიდა, никто недержалъ твою лошадь; ვისრ. 150; ვჰხჭერი ვარ, ვჰხჭეროდი; ზ ვ ვჰპყრობივარ, онъ владѣетъ мною; (მჭერი ხარ, -მჭეროდი), ზ. ვ я владѣю тобою, я держу тебя; ხამ. ვახტ. 246; **ჭერილი, ნაჭერი**, მიმ. держанный, ნ. ჭირვა.

**ჭერამი** (სომხ.), ს. მცენ. абрикосъ.

**ჭერი**, ს. სართული სახლისა შიგნიდამ, გარნა გარეგანი არს ერდო; потолокъ; ჰსცხოვრებს თავის ჭერს ქვეშე, живетъ подъ своимъ кровомъ; ჩონგ. 80.

**ჭექა**, ს. ზათქი, გვრინვა; трескъ, громовой ударъ; (ვჰ), ზ. უ. ვჰგრიალებ, ვჰგრგვინავ (ქუხილი); гремѣть, производить трескъ; ჩონგ. 13.

**ჭექიანი**, ზედ. გრგვინვიანი, громовой, ქილ. 52.

**ჭეშმარიტება**, სხ ნამდვილი სიმართლე, სისწორე; истина; (ვაჭეშმარიტებ, -ტე), ნამდვილად ვამტკიცებ; подтверждать истину; (ვუჭეშმარიტებ, -ტე), ზ. მიჩ. დავურწმუნებ, подтверждать кому истину; (ვიჭეშმარიტებ, -ტე), ზ. მიჩ. დავიჯერებ, ვირწმუნებ, вѣрить въ истину.

**ჭეშმარიტი** (სომხ.), ზედ. სწორედ მართალი, ნამდვილი, истинный; ჭეშმარიტად, ზზ. истинно.

**ჭეშმარიტობა**, სხ. სინამდვილე, истина; (ვჰ), ზ. უ. ნამდვილ, სწორედ გამოვჰსჩნდები, быть истиннымъ, დაბად. 21—16; 42—16; (ვეჭეშმარიტები, -ტე), ზ. თვ. სწორედ ვეჩვენები, казаться истиннымъ; (მეჭეშმარიტება), ზ. მიჩ. მერწმუნება, მჯერა, кажется мнѣ истиннымъ; 1 ქართლ. 12.

**ჭეჭება** (ვიჭეჭები, -ჭე), ზ. ვ. ვიჭიფხები, თავს გამოვიდებ, выходить изъ себя; კაცია. 32.

**ჭეჭყა** (ვჰსჭეჭყ, -ყე), ზ. მ. ვჰსჭყლეტ, ვჰქლეტ, ვჰქლლი, смять, раздавить.

**ჭეჭვეტა**, მცენ. бересклетъ, ერის. ლ.

**ჭეხა**, სხ. ჭექა, ქუხილი მეხის ჩამოვარდნით; трескъ, громовой ударъ; (ვიჭეხ, -ხე), ზ. უ. гремѣть, производить трескъ; ცამ იჭეხა, громъ грянулъ; რუსუდ. 990; **ჭეხა-ცემა**, трескъ отъ удара; დარეჯ. 87.

**ჭვავი**, ს. სვილი, მცენ. рожь.

**ჭვალვა, ჭვალი**, ნ. მჭვალვა, მჭვალი.

**ჭვალი**, ს. პჭვალი, ბჭვალი, აგებულობათა შინა გათანგვით ტკივილი სხვა და სხვა ადგილს, колотье напр. въ боку; колика; ჭვალი მადგას, въ боку колетъ.

**ჭვარტალი**, ზედ. მჭვარტალი, ჭარტალი, ცუდისა და ღნიოშის მოლაპარაკე, злоязычный, злоязычникъ.

**ჭვარტლი**, ს. მჭვარტლი, კომლის მური, сажа; копоть; -ლის სუნი, угаръ.

**ჭვდა** (ვუჭვდი), ზ. მ. ვაჭდევ, დავსვამ, ამოვჰსჭრი ჭდესა; насѣкать, дѣлать насѣчку.

**ჭვე**, მეგრ. ჭვავი, рожь, ერისთ. ლ.

**ჭვივა** (ვჰსჭვივი, -ვე), ნახე ამოჭვირვა.

**ჭვილითი**, ს. ბარჯი, ხოჭი თევზთ საჭერი, багоръ рыболовный; острога.

**ჭვინტა, ჭვინტაგა, ჭვინჭა**, ს. მფრინ. завирушка, коноплянка (птица); ნ. ჩ. ლ. კიოტა, ბზეწვია, трясогузка; ბუნ. ლ; სკვინჩა, зябликъ, ერის. ლ.

**ჭვინტი**, ს. ფეხ საცმლის წვერიან ცხვირი; носъ у обуви.

**ჭვირვა**, ს. прозрачность; (ჰსჭვირს), ზ. უ განვალს სინათლე საშუალ წყლისა, ბროლისა, მინისა, быть прозрачнымъ; ბუნ. კ. 17, ნ. ამოჭვირვა.

**ჭვირი**, ზედ. საშუალ გამჭვირვალე, მჭვირობი, прозрачный, ვეფხ. 135, 412.

**ჭვირობა**, ს. გამჭვირვალება ან ჭვრეტა, მზერა, ცქერა, ეზეკ. 41—16; прозрачность; зрѣть; ტიმოთ. 98; რუსუდ. 984.

**ჭვრეთა** (ვჰსჭვრეთ, -რითე), ზ. მ. საჭურეთლით ამოვჰთხრი ხესა, долбить дерево; ვჰსჭვრეთ, ვჰფურღრავ, сверлить.

**ჭვრეტა**, სხ. смотрѣніе; (ვჰსჭვრეტ, ვუჭვრეტ, ვიჭვრიტები, -ტე, -რიტე), ზ. უ. ვუცქერ, ვუყურებ, смотрѣть, зрѣть; ვისრ. 5; ვუჭვრეტ ვისისამე გზასა, ожидать кого, ვისრ. 128; მჭვრეტ. смотришь на меня; ვეფხ. 95; ჭვრეტინება (ვა), ზ. სხმ. ვაყურებინებ, заставить смотрѣть, ვისრ. 19.

**ჭვრიტი**, ზედ. თვალი ელამი, მარდი, косоватый; 1 ქართ. 343.

**ჭვრიტინა**, ნ. ჭურიტინა.

**ჭია**, ს. ზოგადი სახელი მძრომთა, რომელთაგან წვრილთა ეწოდების ჭუა და დიდთა ბობოლა; გარნა მიწათა და ნეხვთა შინა მბუდავთა და მუცლით მავალთა მატლი; червь, ან **ჭიაფერი**, ბუელნდი, кошениль; ორი ტომარა ჭია, два мѣшка кошенили; **ჭია აბრეშუმისა**, червь шелковичная, დასტ. 134; ჭიანი, ნ. ჭიიანი, ჭიის ფერი, краска червецъ, карминъ; ქიმ. 265.

**ჭიაკოკონა**, ს. ცეცხლს დაანთებენ დიდს ოთხშაბათსა და იმაზედ გადახტებიან; прыганье черезъ огонь въ среду на страстной; კაცია 112; კავკ. გაზეთი 1856 წ. № 31.

**ჭია-ნაჭამი**, ზედ. შეჭმული, დახვრეტილი ჭიისაგან; червоточина.

**ჭიანური**, ზედ. ქამანჩა საკრავი, კითარი ძალებიანი, скрипка.

**ჭიანჭველა**, ნ. ჟინჭველი.

**ჭიაფა**, ს. ჭია, стрекоза, რ. ქ. ლ.

**ჭიაფანდურა**, ს. ნეხვის მზიდავი ან მაგროვებელი ჭია, жукъ навозный.

**ჭიაფერა**, ს. მცენ. ფერაფერა, ჟამფაზია, жирная трава; шпинатъ американскій; ერისთ. ლ.

**ჭიაფერი**, ს. საღებავი ჭია, ზუქლენდი, кошениль; ჭიაფერში შეღება, красить кошенилью.

**ჭიაყელა**, ს. ჭუა, ჭია, блевка (червь), ნ. ჩ. ლ. ან земляной или дождевой червь; პ. ფ. ლ.; ზუნ. ლ; -ლას ზეთი, oleum lambricorum; ზუნ. ლექს.

**ჭიაჭუა**, ს. დიდნი და წვრილნი ჭიანი მრავლად, черви, რუსუდ. 989.

**ჭიგო**, ს. დიდი ხარი, მანა შესადმელი ვაზთა, таркальникъ, подпора подъ виноградныя лозы; ვეფხ. 883, ნახე განმ.

**ჭიდაობა**, **ჭიდება**, **ჭიდილი**, სხ. борьба; ჭიდილი მუცლისა, ე. ი. უჩუხი, მუცლის გვრემა; боль въ желудкѣ; (ვა, ან დავჰსჭიდებ, -დე); ზ მ. ვარკინებ, შევაბამ; заставить бороться, (ვჰსჭიდაობ, ზ. უ. ვჰრკინაობ, ვერკინები, დავეჭიდები, бороться, (ვიჭიდები, -დე), ზ. ვ. ვირკინები, быть въ борьбѣ, რუსუდ. 695; (ვეჭიდები), ზ. თვ ვერკინები, დავეჭიდები, მოვეჭიდები, ვჰსცდილობ რისამე დაჭერას, დაპყრობასა; бороться; стараться схватить, взять, овладѣть, 2 ქართლ. 559; რადგანაც აზაცხან ერივანს ეჭიდებოდა, такъ какъ Азатханъ старался овладѣть Ериванью; 2 ქართ. 450; სამკვიდროდ ეჭიდებოდა, хотѣлъ присвоить себѣ; გულზედ მაჭიდებს рветъ меня.

**ჭივილი** (ვჰსჭივი), ზ. უ. ვჰსჭიკჭიკებ, ვჰსჭროკინებ, чиркать.

**ჭივჭავი**, ს. მფრინვ. воробей, იობ. 40—24.

**ჭივჭივი**, ნ. ჭიკჭიკი. [ერისთ. ლ.

**ჭითაში**, ს. ერთგვარი ყურძენი, сортъ винограда,

**ჭიიანი**, ზედ. ჭიანი, ხილთათვის: ჭიანაჭამი, червный; червоточный.

**ჭიკუნხული**, ს. მცენ. პანცა, კვიჭიჭა; лѣсная груша, ერისთ. ლ.

**ჭიკჭავი**, ს. მფრინვ. ბეღურა, воробей.

**ჭიკჭივი**, **ჭიკჭიკი**, სზ. чириканье; (ვჰსჭიკჭიკებ, -კე; ვჰსჭივჭივი, ზ. უ. ქივქივი მფრინველთა, ანყმაწვილის ლაპარაკი, чиркать: лепетать; (ვეჭიკჭიკები), ზ. თვ. ყრმათა თვის ველაპარაკები, лепетать съ кѣмъ; რუსუდ. 678; **ჭიკჭიკობა** (ვჰსჭიკჭიკობ), იგივე ჭიკჭიკი; ვისრ. 188; ჭიკჭიკება (ვა), ყრმათა ვალაპარაკებ, заставить лепетать.

**ჭილი**, ს. მაღალი მოლი ფართო ფურცლოვანი რომლისაგან მოიქსოვების ჭილობი, სფირიდი, გამოსლ. 2—3; იობ. 811; ისაი. 19—6; ამის გვარნი არიან: ლელი, შოლდო, ჩალამგელა, ситникъ, рогозъ (раст.); ქილ. 150; палочникъ узколистый, ერის. ლ.

**ჭილიბი**, ს. ურმის თვლის ჭანჭიკი, чека у оси, болтъ.

**ჭილო**, ს. ნიორთა და ხახვთა ძირთაგან შენაძრომი ფურცელი, луска, лузга луковицы.

**ჭილობი**, ს. ჭილთაგან წნული საფენი, რომლისაცა ხეფთასს და კეთილს ეწოდება ნეჭა, ცუდსა კელმენი, рогожа, цыновка.

**ჭილოცვა** (ვეჭილოცვები, -ვე), ზ. თვ. ვეკრძალვები, ვერიდები, уклоняться.

**ჭილოყვავი**, ს. მფრინვ. ლალღა, ჭრელი ყვავი, галка.

**ჭიმბური**, ნ. ჭიმური; ჭიმბუკი, ნ. ჭინჭილაკი, ჩ. ლ.

**ჭიმვა** (ვჰსჭიმავ, -მე), ზ. მ. გავართხავ, გავსწევ, გავაკავებ; тянуть, растягивать; натягивать; ჩონგ. 80; ფსალმ. 31—9; ერთგულად ვჰსჭიმოთ ჭაპანი, будемъ усердно тянуть лямку; (ვიჭიმები, -მე), ზ. ვ. გავიშხლართები, გავიჭიმები, таращиться, вытягиваться; ტყავი იჭიმება, кожа тянется; რას იჭიმები, что ты куражишься.

**ჭიმი**, ს. კანაფის ავშარა, ალვირი; вожжи, тяжь у колеса, მარც. 2—169; ჭიმის ადება პირთა, надѣть узду.

**ჭიმკა**, ს. იმერულად ავი-მავნე, ქართულად ალი; лѣшій.

**ჭიმონი**, ნ. გუდა-სტვირი; волынка საბ. ლ.

**ჭიმური**, ს. ბრინჯი ან სხვა მარცვალი მოხარშული და შემდგომ ერბოში მოხრაკული; ან დამტვრეულ პური ერბოში მოხრაკული; свареный рисъ и т. п., а потомъ поджаренный на маслѣ; куски хлѣба поджаренные на маслѣ.

**ჭიმჭიმელი**, ს. марсъ (планета).

**ჭიმჭიმი**, ზედ. წვრილად ჭრელი, пестроватый, საბ. ლ.

**ჭინახული**, ნ. ჭირნახული.

**ჭინო**, ს. მფრინ. პაცარა კაკაჩა, пилюкъ (пт.).

**ჭინცება**, **ჭინცვა**, სხ. ზიდება უკანა ტანიდამ, жиленіе, натуга при испражненіи; (ვაჭინცებ, -ცე), ზ. მ. ვაზიდები მუცელში გასაყვანად, позывать къ испражненію; (ვიჭინცები, -ცე), ზ. ვ. ვირჯები გარეთ გასვლის დროს; натуживаться, жилиться.

**ჭინჭარი**, ს. მცენ. ჟინჭარი, крапива; ჭინჭრის დედა, глухая крапива, ერისთ. ლ.

**ჭინჭველი**, ს. **ჟინჭველი**, муравей.

**ჭინჭი**, ს. გურ. ძველძვული რამ, ветошь, тряпка.

**ჭინჭრაქა**, ს. მფრინველი, крапивникъ.

**ჭინჭილაკი**, ს. ჭილიბი, ურმის თვლის ჭანჭიკი, ხის ფარეში, чека у оси.

**ჭინჭყლი**, **ჭინჭყლობა**, **-ლება**, სხ. споръ; задоръ, (ვჰსჭინჭყლობ, ვი-), ზ. უ. ვჰსჩხუბობ, გავჰქიშპდები თამაშობაში; жилить. спорить въ игрѣ; ჭინჭყლიანი, ზედ. მოჩხუბარი თამაშობაში, задорный въ игрѣ, жила; (ვა),

**ჭიორა**, მცენარე.

**ჭიოცა**, ს. მცენ. куколь (раст.).

**ჭიოცა მარგალიცი**, ს. ფრიად წვრილი მარგალიცი, мелкій жемчугъ.

**ჭიპა**, ს. თევზის მუცელი დამარილული, დოში, тешка.

**ჭიპი**, ს. უპე, пупъ, пупокъ, საკლავისა, занитокъ, подпашекъ; -ქვეყნისა, высота земли, მსაჯ. 9—17, ოთხს ჭიპამდინ, до четвертаго поколѣнія; ხამ. სომხ. 251; ჭიპის ჩავარდნა; болѣзнь пупа; ზუნ. ლ. ჭიპის გლეჯა, боль пупа, ზუნ. ლ.

**ჭირანო**, ს. орбита луны: ნ. ცთომილი.

**ჭირდებულება**, ს. ჭირნახული, ნამუშავარი, трудъ, попеченіе; ალექს. 38.

**ჭირება** (ვა), ზ. მ. ხელს დავაჭერ, დავსტკეც ფეხით

нажимать рукою, ногою, придавливать; ვაჭირებ საქმეს, затруднять дѣло; ვიჭირებ საქმეს; затруднять себя, ალექს. 60; წელზედ ვიჭირებ სარტყელსა, стягивать талью поясомъ; გულზედ მიჭირებს, стѣсняетъ мнѣ грудь, давитъ мнѣ грудь; წაღა მიჭირებს, сапогъ жметъ мнѣ ногу; (ვუ), ზ. მიხ. მოვუჭირებ, შევშარტავ, შევჰხუთავ, стянуть, скрутить, сжать; სიცივე უჭირებს, морозитъ; (ვიჭირები, -რე), ზ. მ. შევიცვი, შევიშარტვი, быть обнесену, обтянуту; იეზეკ. 41—16; (ვეჭირები, -რე), ზ. თვ. სახმარი ან საჭირო ვარ ვისთვისმე, ვესაჭიროვები, быть потребну, необходиму кому; 2 ქართლ. 478; (მეჭირება, -რა), ზ. თვ. მესაჭიროება, მოქენევარ, მოვითხოვ, имѣть нужду, нуждаться; რუსუდ 381; ჩონგ. 51; შენი თავი მეჭირება, ты мнѣ нуженъ; (ვჰსჭირდები, -დი), ზ ვდ. საჭიროდ გავუხდები, потребоваться, понадобиться, (მჭირდება, -და), ზ. ვდ. потребно мнѣ, надобно мнѣ, (მიჭირდება, და), ზ. ვდ. მიძნელდება, затрудняться, მისი გაშვება მიჭირდება, затрудняюсь его оставить; ქილ. 194.

**ჭირვა** (ვჰსჭირ ან ვჰსჭირვარ; 3 პირ. მრავ. იჭვრენ ან იჭირვენ); ზ. უ. სენი რამე მჭირს, შეხუთვილვარ სენითა, ან ზნედ მაქვს; быть одержиму болью, имѣть привычку; (ვიჭირავ, -რე), ზ. მ. ვიპყრობ, ვიტვირთავ; დავიჭერ, არ მივუშვებ; держать; удерживать; ვეფხ. 1393; (ვჭირვი, -ვე), ზ. მ. მოვიჭირვებ; მოვითმენ; თავს გამოდებით ვჰსცდილობ, ვჰმუშავობ, ვჰმოღვაწეობ; თავს ვიტკენ, შევჰსწუხდები; стѣсняться; терпѣть, сносить; трудиться, потѣть надъ чѣмъ, выбиваться изъ силъ; стараться; трудиться, безпокоить себя; тужить, печалиться; ვეფხ. 196; 1282; დარეჯ. 2—96; ვისრ. 205; (მიჭირავს, მჭერია ან მჭირებია), ზ. მიხ. მიპყრია, დაჭერილი მაქვს; держать, занимать; სამ. ვახტ. 168; ჯავრი მჭირს, имѣю неудовольствіе, სახლის ავეჯეულობას უჭირავს დიდი ადგილი, мебель занимаетъ много мѣста; კაცი ქირით უჭირავს, онъ держитъ человѣка по найму; თვალი მიჭირავს, наблюдаю, присматриваю за кѣмъ; (მჭირმე), ზ. მიხ. ვჰსწუხვარ, скорблю, იერემ. გოდებ. 1—20; (მჭირს, ხრ. მჭირებია), ზ. მიხ. განთვისებით, შესაკუთრებით მაქვს, მაგალ. უბედურობა, სნეულება; ზნედ ან თვისებად მაქვს; я одержимъ болѣзнью, бѣдствіемъ, страдаю; свойственно мнѣ; რა გჭირს, что у тебя болитъ; или какая у тебя нужда; თუ მტრისაგან ძალი გჭირდეს, если ты угнетенъ врагомъ; რუსუდ. 951; ესეთი საქმენი მჭირან, я имѣю такое свойство; ქილ. 393; მოურავისაგან ბევრი ძალი მჭირს, я сильно стѣсненъ Моуравомъ; მოურავის სიგელი. 13; მჭირს სიბერე, страдаю старчествомъ; ვეფხ. 36; კარგი რამ გჭირდეს გიკვირდეს, ავი რა საკვირველი, ვეფხ. 1169; თქვენგან გვჭირს ყველაი კარგი, всѣмъ хорошимъ мы обязаны вамъ; ვეფხ. 1576, **მჭირავი, მჭერი**, держащій, **ნაჭერი**, держанный.

**ჭირვება**, სხ. შეიწრება, შეჭირვება; სენი, სნეულება; 2 ნეშტ. 7—14; ალექს. 7; гнетъ, насиліе; зараза, болѣзнь; ისა. 11—13; ლუკ. 3—14; ბუნ. ლ.; (ვაჭირვებ, -ვე), ზ. მ. შევაიწრებ, შევაწუხებ, притѣснять; რუსუდ. 743, 919; (ვიჭირვებ, -ვე). ზ. მიხ. მოვითმენ, დავიდგნობ, терпѣть, сносить; ვისრ. 122; (ვეჭირვები, -ვე). ზ. თვ. ვეჭირები ან ვჰსწუხვარ; нуждаться; тужить, грустить; ვისრ. 33; მეჭირვება, მეჭირება, нуждаться, ან ძნელს მდგომარეობაში ვარ, находиться въ трудномъ положеніи; (მაჭირვებ, -ვე). მაწუხებ, безпокоишь меня; 2 სჯული. 28—57; ვისრ. 175; ანდრ. 121.

**ჭირვეულობა**, სხ. капризъ, задоръ въ пьянствѣ; (ვჰ), ზ უ. ვანჩხლობ, გულზედ მოვდივარ მთვრალობაში, задорить въ пьянствѣ, ერისთ. 126, ерыжничать.

**ჭირვეული**, ზედ. შეწუხებული, ვნებული; მდაბ. მოუსვენარი სიმთვრალეში, გალექებული, страждущій, бѣдствующій; задорный въ пьянствѣ; ერისთ. 2—157; ვისრ. 80; 122.

**ჭირი** (სპარს.), ს. განსაცდელი, უბედურება, მწუხარება; სენი, სნეულება, სატკივარი; მომსვრელი სენი, სნება, ჟამი; горе, несчастіе, бѣда, напасть; болѣзнь; зараза, моровая язва, чума; შავი ჭირი, черная немощь, ვეფხ. 216, რუსუდ. 980; ჭირად, ზზ. ძნელად, трудно, опасно; ვეფხ. 872; ჯირად არ მიჩნდა, для меня это не составило особаго труда; ვეფხ. 317, უნებურს ჭირს შევემთხვიე, я попалъ поневолѣ въ бѣду; ჭირის ნახვა, испытать несчастіе; შენი ჭირიმე, сдѣлай милость, пожалуйста; შენი ჭირის სანაცვლოდ წაიღო ან გახდა ან შეიქმნა, онъ умеръ, т. е. онъ взялъ съ собою твои невзгоды; ყარამ. 84; ალექს. 207; დავრ. 53; **ძროხისჭირი**, язва рогатаго скота; თუ არ გინდოდეს ჭირიო, გათალე ჩხირიო; если ты не желаешь нажить бѣду (отъ праздности), то отъ бездѣлья тѣши хоть палочку; ერისთ. 265; **ჭირიანი**, ზედ. ჭირის მქონი. приносящее несчастіе, заразу; **ჭირიანობა**, ს მომსვრელი სენის დრო, ჟამიანობა, чумное время, зараза; ჭირის დღე. ე. ი. შავი დღე, черный день; სამ. ვახტ. 55; ჭირის უფალი, ს. მკვდრის პატრონი, მგლოვიარე; близкій родственникъ покойника; душеприкащикъ; ვისრ. 178; დასტ. 120; **ჭირისუფლობა**, ს. მკვდრის პატრონობა, ვისრ. 198; исполненіе, забота по покойникѣ; ჭირ მრავლობით მაგალ. ნაღვაწი, тяжкими трудами пріобрѣтенное; ტიმოთ. 10; **ჭირნახადი**, ზედ. ჭირის გარდამხდელი, выдержавшій чумную заразу; **ჭირნახული**, ს. ნაშრომი, ნამუშავარი, ნაღვაწი; გამოვლილი ჭირთა და შრომათა; მხოფლიონი უხმობენ ნახნავსა და მისსა მოსავალსა; благопріобрѣтенное трудами; попеченіе, стараніе; перенесенный трудъ; трудъ земледѣльца: паханіе, уборка; урожай; ვეფხ. 1195; 1313, სამ. ვახტ. 246; რუსუდ. 755, 910; **ჭირნახულობა**, ს. ღვაწლი; ნამსახურობა; трудъ, забота; заслуга; ალბ. სამ. 72, 175; სამ. ვ. 217; (ვჰ), ზ. უ. ვიღვწი, трудиться, пещись; სამ. ვახტ. 217, 246; ვისრ. 102, 157, **ჭირნახულოვანი**, ზედ. ნაღვაწი, благопріобрѣтенный, საბ. ლ. **ჭირობა**, ს. бѣдствіе.

**ჭირჩენა** (ჭირმიჩნს, მიჩნდა), ზ. უ. მაწუხებს; тяжело, грустно мнѣ; 1 ქართლ. 29.

**ჭირხლი**, ს. ხეთა ზედა თეთრად შეყინული ნისლი, иней, ფიზ. 97, 100, ჭირხლი მოეკიდა, заиндевѣлъ.

**ჭირხლიანი**, ზედ. ჭირხლით მოსილი, покрытый инеемъ.

**ჭიჟი**, ს. ცარზედ ხვეული ნასთის ჩანჩუხი; прядь навитая съ руки на веретено.

**ჭიჟლური**, ს. ყურძენი ერთგვარი; сортъ винограда.

**ჭიჟლობჟი**, ნ. ჩითლაყი, პანღური, пинокъ.

**ჭიუკა**, ნახე ჭაუკა.

**ჭიფხვა** (ვიჭიფხვები), ზ. ვ. გავიგლიჯები, ვიჭეჭები, თავს გამოვიდებ; выходить изъ себя, ან ვიჭინცები, натуживаться, надрываться.

**ჭიქა**, ს. მინა ან კაჟთაგან გამოდნობილი გამჭვირვალე ჭურჭელი, გამოცხ. 21—18, 19; ვეფხ. 59, 479, стекло; склянка; бокалъ; ვისრ. 122; **ჭიქა ბროლისა**, бокалъ хрустальный, დარეჯ. 59; **ჭიქიანი**, стеклянный.

**ჭიჭილა**, ს. მცირე მინის ჭურჭელი, склянка.

**ჭიჭინა**, ს. ჭრიჭინა მწერი, сверчокъ.

**ჭიჭინი**, სხ. ჭრიჭი ან ხმიანობა; цырюкать (о сверчкѣ).

**ჭიჭიტანა, ჭიჭრიტანა**, ს. ნახვრეტი, скважина.

**ჭიჭლა**, ს. მცირე ხალვინე, небольшой винный кувшинъ.

**ჭიჭლაყაბ ფხალი**, ბაქრ. 179.

**ჭიჭნაური**, ს. აბრეშუმი, шелкъ, ეზეკ. 16—13.

**ჭიჭნაუხტი**, ს. სიჭრელე, пестрота; იეზეკ. 16—13.

**ჭიჭრიტანა**, ნ. ჭიჭიტანა.

**ჭიჭყინა**, ს. ქარსალა, პლატი, წურილი თევზი; корюшка.

**ჭიჭყინი**, სხ. ღორთ ხმიანობა, крикъ поросятъ.

**ჭიჭყნა** (-ყნი), ზ მ. ვჰსჭმუჭნავ, ვჰსჭყლეტ, мять, комкать.

**ჭიხვინი**, სხ. ржаніе, (ვჰჭიხვინებ, -ნე), ზ. უ. ვჰხვიხვინებ, ржать.

**ჭიხი**, ს. მოტანილი ტილი, напосный вошь.

**ჭიხმაური**, ს. კაცი ყოვლის გზით გაუწყობელი, человѣкъ неустроенный.

**ჭიხჭიხი**, სზ. клокотаніе, (ვჰ), клокотать.

**ჭკა**, ს პატარა ჭილყვავი, птенецъ галки.

**ჭკადუა**, ს. სოკოა ერთგვარი, родъ грибовъ.

**ჭკანტი**, ს. თითის გაწევის ხმა, щелканіе пальца.

**ჭკანჭკატა**, მცენარეა, საბ. ლ.

**ჭკვალი**, მცენ. шарлотъ (лукъ).

**ჭკვიანება** (ვა), ზ. მ. ჭკუას, გონებას მოვიყვან; ვამშვიდებ; образумлять; укрощать, унимать; (ვჰსჭკვიანდები, -დი), ზ. ვდ. ჭკუას, გონებას მოვალ; დავჰმშვიდდები; образумиться, усмириться.

**ჭკვიანი**, ზედ. გონებიანი, умный, **ჭკვიანური**, ზედ. გონიერული, разумный.

**ჭკნარი**, მცენ. Чкнари, ერის. ლ.?

**ჭკნობა, ჭნობა** (ვჰჭკნები, -ჭკენ; ვჰსჭნები, ვჰსჭენ), ზ. უ. განვჰხმები, მაგალ. მცენარე; გავჰხდები, გავილევი; вянуть; худѣть; სახე მიჭკნება, ე. ი. ვიღმიჭები, появляются у меня на лицѣ морщины; (ვა), ზ. მ. გავახმობ მცენარეს, заставить вянуть.

**ჭკრთიალი**, სხ. скрежетъ зубовъ; (ვა), ზ. უ. ვაკრაჭუნებ კბილსა, скрежетать зубами.

**ჭკუა, ჭკუვა**, ს. გონება, გონი, умъ, ჭკუა მოგონებაზედ ჰკიდია, умъ состоитъ въ смѣтливости; ჭკუა არ მიჭრის, невдомекъ; სადაც არ ვარგა ჭკუაო იქ მოთმინება უნდაო, гдѣ умъ неможетъ дѣйствовать, тамъ нужно терпѣніе; ჭკუისაგან შორს არის, ქილ. 21; это непостижимо; ჭკუა ზედ ახლოს არის, это понятно; **ჭკუა გონება**, умъ да разумъ; **ჭკუა დაფანტული**, разсѣянный, **ჭკუა მყოფელი**, ან ჭკუვის მყოფელი, умный, ქილ. 48; **ჭკუა მოკლე**, недальноумный, ხამ. ვახტ. შესავ; **ჭკუა ნაკლები**, ს. лишенный разсудка, 2 ქართლ. 285; **ჭკუა ნაკლებობა**, ს. недальновидность, глуповатость; ქილ. 349; ვეფხ. 759 გამ. ჭკუვის კოლოფი, ს. мудрецъ глупецъ (насмѣшливо), შესავ. მოსეს ხამ.

**ჭკუვიანი ჭკუიანი**, ზედ. გონებიანი; მშვიდი, მორჩილი; умный; смирный, **ჭკვიანად**, ზზ. разумно; смирно.

**ჭკუტა**, ს. წვრილ მსხალი, ნ. ჩ. ლ., мелкая груша; **ჭკუტა უშქური**, ს. პანტა. მაჟალო, кислица, дикая яблоня.

**ჭკუდელი**, ს. წყვილი, пара.

**ჭკუჭკუტა**, ს. მცენ. названіе растенія.

**ჭლაკვი**, ს. უთავო ხახვი, цыбуля, лукъ рѣпчатый и зеленый; ივანე ბატ. ლ. ბუნ. ლ; шарлотъ, ერის. ლ.

**ჭლივი**, ნახე ჩლიქი, ჭლიკ გაპებული ცხოველი, животное съ раздвоеннымъ копытомъ.

**ჭლექება, ჭლერქება** (ვა), ზ. მ. დავაჭლერქებ, вогнать кого въ чахотку, изнурить; ანტ. 5—3.

**ჭლექი, ჭლერქი**, ს. სენი, чахотка, чахоточный.

**ჭლექობა, ჭლერქობა**, ს. ჭლერქის ავადობა, чахотка; (ვჰსჭლერქობ, ზ. უ. быть въ чахоткѣ; (ვჰსჭლერქდები), ზ ვდ. наживаю чахотку.

**ჭმაჭნვა, ჭმუჭნვა** (ვჰსჭმაჭნი, -ნე; ვჰსჭმუჭნი, -ნე), ზ. მ. ცუდად ვჰკეც, დავხრუსტავ; смять, скомкать; (ვიჭმუჭნები), ზ. ვ. измяться.

**ჭმახე**, ზედ. წმახი, მჭახე, მოძმარებული; кислый.

**ჭმევა** (ვა), ზ. მ. შევაჭმევ, გამოვჰკვებ, მივჰსცემ საზრდელსა, кормить, питать; **ჭმევინება** (ვაჭმევინებ, -ნე), ზ. სხმ. მივაცემინებ საზრდელს; заставить кормить; (ვეჭმევინები, -ნე), ზ. თვ. მივეცემი საჭმელად, даваться въ пищу кому; მეჭმევინოს მამული, если я отдалъ въ пользованіе свое имущество; ალბ. 1, 83, მეჭმევინოს ვახში, если я платилъ ему проценты на проценты.

**ჭმუნება** (ვა), ზ. მ. დავალონებ, опечалить; ალბ. 95.

**ჭმუნვა**, სხ. гореваніе, ვეფხ. 107; (ვჰჭმუნავ, -ნე), ზ. უ. ვჰსწუხ, ვიურვი; горевать, грустить; ჭმუნვა განმიქარვე, разсѣй мою печаль: ვეფხ. 105; (ვჰსჭმუნდები), ზ. ვდ. ვჰსწუხდები, ვჰსწუხვარ, печалиться.

**ჭმუნვარე**, ზედ. მწუხარე, грустный.

**ჭმუნვარება** (ვჰ), ზ. უ. ვჰსწუხვარ, грустить.

**ჭმუხვა** (ვიჭმუხავ პირს, -ხე), ზ. უ. დავიღრეჯ პირის სახეს, морщить лице, хмуриться.
**ჭმუნვობა**, ს. грусть. დარეჯ. 109.
**ჭნავი**, ზედ. მჭნავი, ჭანი, კანტი, გამხდარი, тощій, худой.
**ჭნავი**, ს. მცენ. рябина; პ. ფ. ლ; ნ. ჩ. ლ; **ჭნავზალახი**, ს. девятильникъ; (раст.), дикая, желтая рябина; ივან. ზ. ლ.
**ჭოგრი**, ს. წვრილი ლატანი, тонкій жердь.
**ჭოგრი, ჭოგრიტი**, ს. შორ-სათვალე, დურბინდი, телескопъ, зрительная труба.
**ჭოვილო**, ს. მწყერის მსგავსი მფრინველი ნისკარტგრძელი, ჭანჭრობში მხუდობი; гаршнепъ, стучикъ, бекасикъ, ერის. ლ.
**ჭოთი**, ს. თხელი ტილო, серпянка.
**ჭოლაური**, ს. ერთგვარი ხმალი, шашка.
**ჭოლოკი**, ს. მოკლე სათამაშო ჯოხი, палочка для игры въ городки или въ чурки.
**ჭომბო**, ს. წუმპე, тина, лужа.
**ჭონა**, ს. აღდგომის წინა დღეს ყმაწვილები დილიან კარ და კარ კვერცხების მოსაგროვებლად, სიმღერით; ჭონა; როგორც რომ ქრისტეს შობის დღეს ალილოთი; собираніе яицъ бѣдными наканунѣ Свѣтлаго воскресенья Христова, съ особенными пѣснями; კავკ. გაზეთი 1854 №№ 24, 50, 53, 56.
**ჭონი**, ს. მექუდე, ქუდთ მკერავი, шапошникъ.
**ჭონია**, ს. მოკლე ტანისამოსი გურულთა კაცთა წელამდის, куртка у Гурійцевъ.
**ჭოპოხანი**, ს. რკინის იარაღი ხორკლიანი საფხეკი ძვალთა ან ხეთა, ქლიბი, напилокъ; терпугъ.
**ჭორება** (ვაჭორებ), ზ. მ. ჭორს მოვჰსთქვამ, распространять неправдоподобный слухъ.
**ჭორვა** (ვჰჭორავ. -რე), ზ. უ. უთავბოლოდ ვროტავ ტყუვილსა, შევჰსწამებნი ჭორსა; сплетничать, молоть вздоръ.
**ჭორი**, ს. მოგონილი ამბავი, вздоръ, вранье, враки, сплетни, **ჭორ-ტრაკუა**, ს. ატუაჭუნა, враль, сплетникъ.
**ჭორიკაობა**, ს. წარამარა ლაპარაკი, сплетня.
**ჭორკნა** (ვჰსჭორკნი), ვჰსჭრი, тяпать, рѣзать.
**ჭორობა**, ს. ტყუვილი ლაპარაკი, вздоръ.
**ჭორროგინი**, ს. სვეტის წვერზე შემოჭრილი ზუზანა, пазъ, фальцъ; საბ. ლ.
**ჭოროლი**, ს. მოგრძე ჩხირი, длинная спица.
**ჭოროხი**, ს. მდინარისაგან შერეული ქვიშა და რიყე; ან მდინარე სამცხე საათაბაგოში, რომელიც ერთვის შავს ზღვასა; илъ, наносъ; рѣка Чорохъ.
**ჭორტანა**, ს. მცენარეა, названіе растенія, ბუნ. ლ, საბ. ლ.
**ჭორტი**, ს. ქვა-კაცი, ანდრიანტი, სტატუა, статуя. საბ. ლ. ისო 7—26; ეს სიტყვა არ იპოვება დაბეჭდილს დაბადებაში, ამის მაგიერად არის ზორცვი ქვისა.
**ჭორტკი**, ს. ხოხბის ვარია, цыпленокъ фазана.
**ჭორფლი**, ს. პირზედ მოშავო ფოლაქები ან ხალები, ფერის მჭამელი, веснушка.
**ჭორფლიანი, -ფლებიანი**, ზედ. ხალებიანი, веснушковатый; **ჭორფლიანობა**, ს. угреватость, (ვჰ), ზ. უ. угреватѣть.

**ჭორხაზარა**, ს. მეჭორე, ჭორის მთქმელი, сплетникъ.
**ჭოტი**, მცენ. фасоль.
**ჭოტი**, ს. ღამის მხმობელი, филинъ; ბუნ. ლ; скопъ, ერის. ლ.
**ჭოფი ჭარხლისა**, სამხ. 91?
**ჭოლონაკი**, ს. ჭალი, блокъ.
**ჭოჭება** (ვა), ზ. მ. წყალს დავჰღვრი, დავაჭოჭებ, прудить, проливать воду.
**ჭოჭი**, ს. დაჭოჭებული, მრავლად დაღვრილი წყალი, лужа.
**ჭოჭი, ჭოჭინი**, ს. ჩვილთ სატარებელი ფეხის ასადგმელად; ან საწოლი მათი დაკიდებული, ხოჭიჭი; дѣтскія ходули; висячая люлька.
**ჭოჭმანი**, ს. სახელოვნება, სახელი; слава, ვეფხ. 2.
**ჭოჭონაკი**, ს. ჭოლონაკი, ჭალი, блокъ.
**ჭოჭუა ბალახი**; მცენ. названіе растенія.
**ჭრა** (ვჰსჭრი, ვჰსჭერ), ზ. მ. ვჰკვეთ დანითა ან სხვითა იარაღითა; ჭიათათვის: გამოვჰჭამ; გავჰღალაზრავ, გამოვჰკვეთ ქვაზედ; рѣзать, о червяхъ: точить, выѣдать; высѣкать, рѣзать на камнѣ, деревѣ; გორგ. 110, ეზეკ. 9—10; მჟავე კბილსა მჭრის; ჭკუა არ მიჭრის, непонятно для меня; თვალი არ მიჭრის, глазъ мой невидитъ; მუცელში მჭრის; производитъ рѣзь въ животѣ.
**ჭრა მუცლისა**, ს. рѣзь въ животѣ; поносъ.
**ჭრაქი** (სპარს.), ს. ბაზმაკი, სანათი; плошка.
**ჭრელა**, ს. მცენ. ნ. ლუკუფხა.
**ჭრელად**, ხხ. ფერად ფერადად; пестро; ჭრელად მეჩვენება თვალში; двоится въ глазахъ.
**ჭრელება** (ვა), ზ. მ. ჩავაფერადებ, შევახამებ ფერად ფერადად; пестрить, испещрять; რუსუდ. 375; (ვჰსჭრელდები), ზ. ვდ. ჭრელი გავჰხდები, пестрѣть; მარკ. 1—74; ქილ. 321; თვალის წინ მიჭრელდება, у меня пестрится въ глазахъ; **ჭრელებული**, მიმ. испещренный, გამოსლ. 27—17.
**ჭრელი**, ზედ. ფერად ფერადი, შეხამებული სხვისა და სხვის ფერითა; пестрый; დაბად. 30—39; ეზეკ. 16—10, 13; რუსუდ. 883, ზაქარ. 6—3; მართლად გითხრობ არა ჭრელად (გადავლით); я говорю тебѣ, безъ обиняковъ, а серіозно; ვეფხ. 161; 1483; ჭრელი მანათი, новенькій цѣлковый рубль; ანტონ. 3—8; 6—23; ჭრელის წერა წყალზედა, пустое городить, ვისრ. 98, ჭრელი ცხენი, пестрая лошадь; ჭრელი თვალები, пестрые глаза; რუსუდ. 732; ჭრელი ლობიო, фасоль пестрый; ერისთ. ლ.
**ჭრელი**, ს. სამღუთო გალობა, церковное пѣніе; ჭრელის ნუსხა, ноты; წიგნების ხია; ჭრელი გალობისა, ე. ი. კილო გალობისა, тонъ, варіанія.
**ჭრელობა**, ს. სიჭრელე, пестрота; ვეფხ. 1490.
**ჭრელ-ჭრული**, ზედ. ფერად ფერადი, испещренный.
**ჭრიალა**, ს. ყმაწვილთ საჭრიალებელი სათამაშო; трещётка.
**ჭრიალი**, ს. скрипъ; **ჭრიალება** (ვა), ზ. მ. ჭრიალს ავაყენებინებ, ვაჭრიჭინებ; производить скрипъ; (ვჰ), ზ. უ. ვჰსჭრიჭინებ; ჭრიალის ხმას გამოვჰსცემ (კარი მიხურვის დროს და ურმის თვალი ხვლის დროს); скрипѣть.

**ჭრიანჭელი**, ს. მცენ. წითელი მჟავე მხალი, ჟიჟლაყა, раст. щерица.
**ჭრიკინი**, ნ. ჭროკინი.
**ჭრილობა**, ს. დაჭრილობა, დაკენწლილობა, დაკოდილობა, გერში, рана, контузія.
**ჭრინვა**, ნ. ჭროკინი; საბ. ლ.
**ჭრიჭინა**, ს. ჭიჭინა, сверчокъ, ზუნ. ლ.; стрекоза, ერის. ლ.
**ჭრიჭინი**, ს. ჭრიალი, скрипѣніе; (ვჰსჭრიჭინებ, -ნე), ზ. უ. ვჰსჭრიალებ, скрипѣть.
**ჭრიხინი**, ს. მფრინველთ შეშინების ხმა, пискъ испуганныхъ птицъ.
**ჭროკინი**, ს. სირთ ამოხმიანობა, ჭიკჭიკი, чириканье; (ვჰჭროკინებ, -ნე), ზ. უ. ვჰსჭიკჭიკებ, чирикать.
**ჭროლა**, ს. თვალ ჭრელი, пестроглазый; **ჭროლა-თუთა**, ს. ალაჯა, бѣлый плодъ тутоваго дерева.
**ჭროლა თვალებიანი**, сѣроглазый.
**ჭრტიალი**, ს. ბრკიალი, კაშკაში, ელვარება, ბზინვარება, блескъ. яркій свѣтъ; -ალისა, блескъ пламени; ქილ. 21, 365; (მიჭრტალებს თვალში), отъ сильнаго свѣта рябитъ мнѣ въ глазахъ; (ვჰსჭრტიალებ, -ლე), ზ. უ. ვჰბრწყინავ; блестѣть, отражать яркій свѣтъ.
**ჭრტინვა**, ს. წუწუნი, вопль, взываніе съ мольбой, სავედრებელი ჭრტინვა; вопль мольбы; ულონოთა ჭრტინვა მას არ ესმოდა, вопль несчастныхъ онъ не слышалъ, ქილ. 537; (ვჰსჭრტინავ, -ნე), ზ. უ. ვჰდრტვინავ, ვჰბუზღუნებ, брюзжать; 1 ქართლ. 257; ან ვჰსჯუჯღუნებ, ზეპირად ვიწვრთ რასმე. бормотать; учить наизусть; დაბად. 24—63; გოდებ. იერემ. 2—19; ისაი. 10—14; (ვიჭრინტვი, -ტე; ვიჭრინტები, -ტე), ვიწუწუნებ, вопіять, громко взывать.
**ჭრუვი**, ზედ. ფუღურო, ან უგულო, ვითარცა რქა, ლერწამი, дупловатый, пустоватый.
**ჭრუტი**, ს. თვალ წვრილი და ღრმა; узкоглазый.
**ჭრჭალი**, ნ. ჭალი.
**ჭუ**, ს. ვეგის ჭიპი, ничка у бабки.
**ჭუა**, ს. ჭია; ჭიაფერი, ბუქლენდი; червь; кошениль.
**ჭუბური**, მცენ. каштанъ.
**ჭუკა** (ვიჭუკი პირსა), хмуриться, წმინდ. ცხოვრ. 254.
**ჭუვილი**, სხ. წუხილი, скорбь, წმ. ცხოვ. 261.
**ჭუვნიერი**, მაგალ. გული, ე. ი. მჭმუნვარე გული; сокрушенное сердце; 2 სჯული 58—66.
**ჭუკჭუკი**, სხ. ხმიანობა ბატთა და იხვთა ჭუჭულთა; крикъ утятъ, гусятъ; ზუნ. კარი 12.
**ჭულუმბური**, ბალახწაბლა, жидовская вишня.
**ჭუმპალობა**, მაგალ. წყალში, плескотня въ водѣ; ზუნ. კ. 73.
**ჭუმუტა**, ს. ყურძენია ერთგვარი, сортъ винограда, ერისთ. ლ.
**ჭუპრა**, ს. კუკი, кукла.
**ჭურვა** (ვი), ზ. ვ. შევიჭურვი, вооружаться.
**ჭურვილი**, ზედ. შემოსილი საჭურველითა, вооруженный.
**ჭური**, ს. საჭურველი ან აბჯარი, ფსალ. 5—12; დაბად. 27—2; საქმ. 9—15; ჭურჭელი; 1 ქართლ. 405; დაბად. 14—13; ფსალმ. 2—9; ლევიტ. 15—22; ჭური საკუთრად ეწოდების ღვინის ჩასასხმელსა, რომელ არიან: **ქვევრი, ქოცო, ხალანი, დერგი, ლაგვინი, ლაგვინარი, და თხიერიცა**, მისთვის რომ ტიკჭორა შედგმულ არს სიტყვათაგან ტიკი და ჭური; оружіе, вооруженіе; броня, латы; посуда; сосудъ, кувшинъ винный; **ჯაჭვ-ჭური**, броня, იერემ. 46—4; **ჭური კეცისა**, глиняная посуда; 2 კორ. 4—7; ჭურ-მარანი, винный погребъ съ посудой для вина.
**ჭურიტინა**, ს. მცირე სანათური, небольшое окно, ნ. ჭვრიტნა.
**ჭურმამული**, ს. садъ, ბაქრ. 208.
**ჭურ რჩეული ენა**, ს. მშვენიერი ლაპარაკი, изысканный разговоръ, рѣчь; ტიმოთ. 59, 141; ანდრ. 4.
**ჭურჭელი**, ს. ჭური, სახლის ავეჯულობა, იერემ. 49—29; ვისრ. 166; посуда; გინა განძი, ლარი ან ხაზინა, მაგალ. საჭურჭლე, ე. ი. სალარო; сокровище; **მეჭურჭლეთ უხუცესი**, ე. ი. მოლარეთ უხუცესი, хранитель сокровища; სახენი ჭურჭელთა არიან: **გუდარავი, ლანკანი, ჯამი, ხალვინე, ხაზმიხი ან ყედა, ხარყული, ვაშკარანი, ხარდახშა, ფუკა, ხფირიდი, ჭური, საყუაო, მარაგული, ტერი; გვალად ჭურჭელთა** ჰქონან სახელნი ადგილთა, სადაც შემოუღიათ, მაგალ. ინგლიზი, საქსონი, ქაშანური, ჩინური, რომელთა ფაიფური; მსგავსად სახელნი ჭურჭელ თანი დაერქმან მათ ნივთთაგან რომელთაცა საცავად იხმარებიან; ვითარ: სანალზე, სარძევე, საზეთე, სამარილე, საფქვილე, საშაქრე, საძმრე და სხვანი.
**ჭუტი**, ს. ვეგის მუცელი, конка у бабки.
**ჭუღელი, ჭკუღელი**, ს. ულეული, წყვილი, пара, четъ; გარნა ცანწკუღელი, ცალ ჭკუღელი, нечетъ.
**ჭუჭუყი**, მაგალ. მუცლისა, бурчаніе въ животѣ.
**ჭუჭული**, ს. წიწილა, მართვე ბატთა, იხვთა, утенокъ, гусенокъ.
**ჭუჭყი**, ს. ქუქლი, უწმინდურება, грязь, нечистота.
**ჭუჭყიანი**, ზედ. უწმინდური, грязный.
**ჭუჭყუნა, ჭუჭყუნი**, ნ. ჭიჭყუნა, ჭუყჭუყი.
**ჭუხვა**, ნ. შეჭუხვა.
**ჭყავილი**, სხ. ნ. ჭყივილი; ჯიბე უჭყავის, ჩონგ. 72, у него въ карманѣ пусто; (ვჰჭყავი), ზ. უ. кричать.
**ჭყანტი**, ს. ჭანჭრობი, ჭაობი ადგილი, болото.
**ჭყაპი**, ს. ტალახიანი ძენძეხი, слякоть, грязь.
**ჭყაპუნა**, ს. ოყნა, клистиръ, საბ. ლ.
**ჭყეტა** (ვჰსჭყეტ, -ყიტე), ზ. მ. თვალთ დიდად გავალებ, открыть глаза, смотрѣть въ оба; (ვა), თვალებსა, пялить глаза.
**ჭყვირება** (ვაჭყვირებ, -რე), ზ. მ. ღორს ვაყვირებ, заставить кричать свинью.
**ჭყვირვა** (ვჰსჭყვირ), ზ. უ. ღორისავით ვჰყვირი, кричать какъ поросенокъ; ანდრ. 48.
**ჭყვრიალი, ჭყვირილი**, სხ. крикъ свиней.
**ჭყივილი** (ვჰსჭყივი), ზ. უ. ვჰსჭროკინებ მფრინველთათვის; ან ვჰყვირი ღორსავით; чирикать; кричать (о свиньѣ); ჩონგ. 68.
**ჭყივ-ჭყივი**, ს. чиркъ, чиркъ (птицъ).

**ჭყიმა**, ს. მცენ. ჩალამბარა, купырь (раст.).
**ჭყიპანწა**, მცენ. погремушка, щелкунецъ.
**ჭყიყორი**, ს. გურულ. წვიმიანი წელწადი, дождливый годъ.
**ჭყირტი**, ზედ. ლალი, კადნიერი, дерзкій, დარეჯ. 2—7.
**ჭყლეტა** (ვჰ), ზ. მ. ვჰსჭმუჭნი, ვჰსრეს, мять, давить.
**ჭყლინტი**, ს. დაჟეჟილი ხილი, измятый плодъ, гнилые фрукты.
**ჭყოლნარი**, მცენ. ბაძგარა, падубъ.
**ჭყონი**, ს. მუხა, дубъ лѣтній, дубъ зимній; ერის. ლ.
**ჭყორვილი**, ს. თევზის საპყრობი, садокъ; საბ. ლ.
**ჭყორი**, ს. ბაძგარა, подубъ; ერისთ. ლ.
**ჭყორტოტი**, ს. მცენ. бородатая трава.
**ჭყრტიალება** (ვჰ), ზ. მ. ვჰბრწყინავ, ვჰსჭრტიალებ, блистать, отражать яркій свѣтъ; ქილ. 277, 553.
**ჭყრტიალი**, ს. ჭრტიალი, ბრწყინვა, კაშკაში, ელვარება, блескъ, яркій свѣтъ.
**ჭყუმპალაობა**, სს. წყალში ბანა, купаніе, плесканіе въ водѣ.
**ჭყუპალა**, მცენ. სოკოა.
**ჭყურტი**, ნახე წყურტი.

## ხ, ჴ.

**ხ**, ჴ. არიან ხმოვანნი ასო ქართულის ანბანისა, ანგარიშში პირველი ე. ი. ხ დანიშნავს 6000, და ნიშნითურთ ხ҃ 6000 თუმანსა ან 60000 რუბლს; მეორე ჴ დანიშნავს 7000 და ნიშნითურთ ჴ҃ 7000 თუმანსა ან 70000 მანათსა; წვრილის ფულის ანგარიშში ხ, ნიშნავს 1200 ფულსა, 300 ბისტსა; 120 შაურსა, 30 აბაზსა, 10 მარჩილს, 6 მანათს; ჴ, 1400 ფულსა, 350 ბისტსა, 120 შაურსა, 35 აბაზსა, $11^2/_5$ მარჩილსა და 7 მანათსა, ქარაგმიანი ლექსი: ხ҃, ე. ი. ხოლო; ხ. ზოგჯერმე შეიცვლებს ქ, ნახე ქ, რადგანაც ორთავე ამ ასოთა გამოთქმაში არა აქვსთ ცვლილება, ამისთვის შესამოკლებლად და უადვილესის პოვნისათვის სიტყვანი, იწყებიან ხ.
**ხა, ხა, ხა!** შორისდებული, სიცილის ხმა, ха, ха, ха! ერისთ. 159.
**ხაბაზი** (არაბ.), ს. მეპურე, პურის მცხობელი, хлѣбникъ; **ხაბაზთ-უხუცესი**, смотритель надъ хлѣбопеками.
**ხაბარდა** (არაბ.), ს. გზა მომეც, поди прочь, дай дорогу, посторонись.
**ხაბიძგინა**, ს. ხავიწივით მგბარი რამე, пирогъ.
**ხაბახუბა**, ს. ნარჩევი, ცუდი ხილი; дурные плоды, всякая всячина.
**ხაბურზაკი**, ს. арбузъ; ერისთ. ლ.
**ხადანი**, მრავლობ. გარყვნილი ლექსია უნდა ლადო, ლადონი; მროვ. 215.
**ხადილი**, ს. წვეულობა, სტუმრობა; зовъ; званный вечеръ, обѣдъ; ვეფხ. 602; (ვჰხადი, ვჰხადე), ზ. მ. მოვუწოდებ უალრესთა; მოვიწვევ; звать; приглашать; ფსალ. 4—1; ოსეს. 2—14; მხადი, ты зовешь меня, მატ. 22—43, 44.
**ხადილობა**, ს. წვეულობა, სტუმრობა, званный обѣдъ, вечеръ.
**ხადუმი** (არაბ.), ს. მოახლე დედაკაცი, прислужница; ვეფხ. 476, 1183, 1234; რუსუდ. 169; გარნა არაბულად ნიშნავს საზოგადოდ მსახურსა, მოსამსახურესა ქალსა, გინა კაცსა, прислуга.
**ხავარტა**, ს. ხასი, ყრდელი, мохъ, ягель, ბუნ. ლ.
**ხავერდი, ხავედი**, ს. მცენ. бархатникъ.
**ხავერდი**, ს. მახმური, ბოჭკიანი ნაქსოვი, бархатъ.
**ხავილი** (ხავის), ზ. უ. вопитъ (лисица).
**ხავიწი**, ს. ფქვილი ერბოსა ან ზეთსა შინა მახრაკული, мука, поджаренная на маслѣ; блинъ, სამზ. 49.
**ხავოიანი**, ზედ. ხაოს ან ბოჭკოს მქონებელი, мшистый.
**ხავონანი**, ს. ლელენგო, ხმიადის ნაზუქი, ხაბაძგინა, сдобный опреснокъ.
**ხავსი კლდისა**, бородавчатка, ხავსი ხისა, щитница; опростъ; sticta pulmonacea; ხავსი ქვისა, ქარაგოზა, ягель красноглавый, cladonia cornucopioides fries; aut cichen cocciferus; ერისთ. ლ.
**ხავსი, მხავსი**, ს. კლდეთა ან ხის ქერქთა ზედა გამოსული მოლი თმასავით დაუჭკნობელი, мохъ, ვეფხ. 1539; -ადგილი, ჭაობი, тундра, ხავსი, ს. მცენ. ფუთქური, ягель, оленій мохъ; ხავსი ისლანდიისა, мохъ исландскій; ხავსი კედლისა; лишай, ან тарчонникъ.
**ხაზახა**, ს. ხავსი, мохъ, ბუნ. ლ.
**ხაზაზი, ყაზაზი** (სპარს.), ს. ვინც აბრეშუმსა ჰყიდის; продавецъ шелка.
**ხაზარულა**, ნ. ოქროცოცხა.
**ხაზვა**, სს. черченіе, -ქარტისა, чертить карту; (ვჰ), ზ. მ. ხაზებს გავავლებ, ან ვჰხატავ უფერადოდ; чертить, проводить черту, линовать; рисовать.
**ხაზი**, сборъ за пастбище со скота.
**ხაზვა** (გულზედ მეხიზვება), ე. ი. გული მიმსუყდება.
**ხაზი**, ს. ღრამი, წრე, черта, линія, გულის ხაზი, рана сердца, ჩოხგ. 121.
**ხაზი**, ს. დანაყილი ცმელი, толченый жиръ.
**ხაზიდი**, ს. სიასამური, соболь, ბუნ. ლ.
**ხაზინა** (არაბ.) ს. ლარი, სალარო, განძი; თოფის ან ზარბაზნის მირი, სადაც სახრეული წამალი ჩაიყრება

ფალიას ქვეშ; ეგრეთვე ბადის სალონე ფსკერი; მუქური, казна, сокровище; казна у ружья, у пушки; кошель у невода; ვეფხ. 30.

**ხაზინადარი,** ს. მოლარე, казначей.

**ხაზმუზიანი,** ზედ. ზერექვერე, переметчивый; -ზიანობა, ს. თავის ქერქში არ ყოფნა, ни то, ни се.

**ხათაბალა,** ს. უბედურება, განსაცდელი, бѣда.

**ხათაბანდი,** (სპარს.), ნ. ლოხოკონი.

**ხათაველური,** ზედ. ჩინური, ჩინეთისა, китайскій.

**ხათავ,** ნ. ხათაბალა, ანკ. 2—33.

**ხათაია,** ს. ჩინური ფარჩა მძიმედ ნაქსოვი, китайская шелковая матерія.

**ხათაური,** ზედ. ჩინეთისა, китайскій; -ფარჩა, китайская шелковая матерія, დავრ. 2—123.

**ხათრება** (ვეხათრები), ზ. მ. ხათრს ვუნახავ, уважать.

**ხათრი** (არაბ.) ს. პატივის ცემა, თავაზა, რიდი; уваженіе, ხათრი არ შეუნახა; онъ не выказалъ уваженія; **ხათრიჯამი** იყავ, будь увѣренъ; ყარამ. 378; კაცია 58; **ხათრიანი,** ზედ. რიდის მქონებელი, почтительный.

**ხათრითი,** ს. შამფურის დასადები ზედადგარი; таганъ.

**ხათუნი** (ოსმ.) ს. მოქალაქეთ ცოლი, ბანოვანი, дама, ვეფხ. 1065, 1438; სიბრ. 160.

**ხაინი** (არაბ.) ს. მუხანათი, მოღალატე, измѣнникъ, 2 ქართლ. 526.

**ხალა, ხალხა,** ს. გრძელი ლატანი ხეთაგან ხილთ ჩამოსარეგვი, шестъ для сбиванія фруктовъ съ дерева.

**ხალათი** (არაბ.) ს. კაბალოფანჩი, სანიჭარი სამოსელი, жалованный кафтанъ, халатъ.

**ხალამბარი,** ს. ხელ-ამბარი, მცირე ბეღელი, житница.

**ხალანი,** ს. პირფართო ქოთანი, горшокъ.

**ხალასი** (არაბ.), ს. წმინდა, გამობრძმენდელი, очищенный металлъ посредствомъ огня; -ოქრო, чистое золото; ვეფხ. 1432, დასკ. 122; ვისრ. 90.

**ხალაჯაური,** ს. ბორკილი, кандалы; ქილ. 252.

**ხალბადე,** ს. სამპირი ბადე?

**ხალე,** ს. ანძა, ნაქუსი ხომალდისა, мачта.

**ხალებიანი,** ზედ. ხალების მქონებელი, имѣющій пятна.

**ხალენი,** ს. უნდო მაზარა ლაზლის, შალისა, милоть, епанча; мантія; ებრ. 11—37.

**ხალვა** (არაბ.) ს. მარტოობა, თავის უფლობა, მოცლილობა, просторъ, свобода, уединіе; ვეფხ. 12, 310.

**ხალვა** (არაბ.), ს. ალვა, თაფლის სანუკვარი, პუნგია; халва, сласть приготовленная изъ меда.

**ხალვა** (ვჰ), ზ. მ. მოვჰხალავ, მარცვალთ შევჰხწვამ გახურებულს ჭურჭელზედ, жарить кофе и т. п.

**ხალვა** (ვიხალვი), ზ. ვ. მარტოობით ვჰსჭუნავ; скучать въ уединеніи, ვეფხ. 12, 310.

**ხალვათება** (ვა), ზ. მ. ფართოდ გავჰხდი, дѣлать широкимъ, свободнымъ; ყარამ. 316.

**ხალვათი** (არაბ.) ზედ. ფართო, შანდაკი, просторный, широкій, малолюдный; მარტოობა, სუბაობა, уединеніе, спокойствіе; დაშალეს ქმნა ხალვათისა, ე. ი. საიდუმლო რჩევა მოშალესო, оставили тайно совѣщаться, ვეფხ. 1005; 1215; ხალვათად განისვენეთ, რუსუდ. 190, насладитесь на просторѣ, на свободѣ; აბანო ხალვათი იყო, въ банѣ былъ просторъ; ხალვათი წაღა. просторный сапогъ.

**ხალვათობა,** ს. სიფართოვე, სიხალვათე; просторъ; (ვჰხალვათობ, -თე), ზ. უ. თავის უფლად-ვარ, быть свободнымъ.

**ხალვარი,** ნ. ხარვალი.

**ხალთა,** ს. დიდი ჩანთა; сумка, сакъ.

**ხალთა-გუდა,** ს. ზურგზედ მოსაკიდი გუდა, ранецъ.

**ხალი,** ზედ. დახალული მარცვალი, жаренный (кофе); 1 მეფ. 25—18; ხალის ფქვილი ან ხალი ქერისა, толокно; ნ. ქუმელი, ბუჭონი.

**ხალი,** ს. კალატოზთ საზომი, შიმშა, სამართი; правило (у каменщиковъ).

**ხალი** (არაბ.), ს. ტანზედ ან პირზედ შავი ფოლაქი, ვითარცა კალმახის წინწკალი; пятно на телѣ; родимое пятно, ანკ. 3—53; ხალი ჩაფუჩი, пелена.

**ხალი,** ნ. ხალიჩა, ანკ. 4—4.

**ხალისება** (ვა), ზ. მ. ხალისს მივსცემ, пріохотить; ქილ. 58; გულს მიხალისებ, поощряешь меня; ჩონგ. 120; (ვეხალისები, -სე), ზ. თვ. ვებეჯითები, пріохочиваться, 2 ქართლ. 89; მეხალისება, это меня пріохочиваетъ, ალექს. 49,

**ხალინჭი,** ს. ჭოროლი, მოგრძე ჩხირი, длинная палочка.

**ხალისი** (არაბ.), ს. მოწადინებული ნდომა, охота, стараніе.

**ხალისი ოქრო, წმინდა ოქრო,** чистое, безъ примѣси золото, ვაშლი. 106.

**ხალისიანი,** ზედ. მოცადინე, старательный, прилежный; ჩონგ. 145, -ნდომა, любопытство.

**ხალისობა,** ს. ბეჯითობა, стараніе, (ვჰხალისობ, -სე), ზ. უ. ვჰბეჭითობ; стараться.

**ხალიფა** (არაბ.) ს. ამირალ-მუმლი, მაგიერი მფლობელი; უფროსი შაგირდი, ოსტატის შემდეგ ზედა მხედველი; халифъ; старшій ученикъ мастероваго, **ხალიფობა,** ს. ხალიფად ყოფნა, быть халифомъ, ქილ. 5.

**ხალიჩა** (ოსმ.), ს. ნოხი, ძოლო; коверъ.

**ხალიფაფა,** кашица пшеничная.

**ხალგად,** ზედ. იმრგვლივ, вокругъ, ქილ. 28.

**ხალდა,** ს. ქილ. 5?

**ხალხი** (არაბ.), ს. მდაბიონი; народъ; ხალხის აღწერა, народная перепись; მირ. 97, **ხალხობა,** ს. ერობა, народность.

**ხამა** (ვჰხამ, ჰხამ, ჰხამს; ვჰხამდი, სხვა დრონი არა აქვს ან ხმდა ვეფხ. 598; დარეჯ. 77); ზ. უ. სათანადო ვარ, ჟერ ვარ, შევეფერები, ან შემეფერება, ჟერ არს ჩემდა; მიჩნს, მხამა, გხამა, ჰხამა მხამდა ან მხამოდა, надлежитъ подобаетъ мнѣ, тебѣ, ему; ვისრ. 180; ვეფხ. 13, 33, 153; თუ ესე ჰხმდა ვითა, ე. ი. ეს როგორ შეიძლებოდა, какъ это возможно было; (მხამს, მიხამს, გიხამს, უხამს, გვიხამს ბერძნ. სამ. შესავალი; მიხამდა, გიხამდა); ზ. მიჩ. შემეფერებ, შემშვენის, надлежало мнѣ; ქილ. 121; სიბრ. 28. [устрица.

**ხამანწაკი, ხამანწკა,** ს. ნიჟარის გვარი ცხოველი,

**ხამარი** (არაბ.) ს. ღვინის მოფარდული, винопродавецъ, ისა. 1—22; 1—2.

**ხამება** (ვა), ზ. მ. სახამებელს მივსცემ, крахмалить.

**ხამი** (არაბ.) უმუშავარი, უწურთნელი, ველური; необдѣланный, необтесанный, грубый; сырой; ხამი სამოსელი, ე. ი. გაუთეთრებელი; небѣленный холстъ; ლახც. 166; ხამი აბრეშუმი, ჩიგორგალი; шелкъ сырецъ; ხამი მიწა необработанная земля; ხამი შაქარი, сахаръ сырецъ; რუსულ. 724; ხამი კაცი, ე. ი. კაცი გამოუცდელი, человѣкъ дикій, новый, неопытный; ხამი ცხოველი, ე. ი. უწურთნელი, შეუჩვეველი, животное неприрученное, дикое; ვეფხ. 1211.

**ხამლი**, ს. ფეხთ საცმელი, მოგვი, პერიკმა, წაღა, обувь, მარკ. 1—7.

**ხამრობა**, продавать вино, порчешничать.

**ხამს**, ნ. ხამა.

**ხამსება** (ვეხამსები), ზ. თვ. შევეფერები, приличествовать; მეხამსება, შემეფერება, прилично мнѣ; ვისრ. 80.

**ხამსვა** (ვი), ზ. მ. დავიკაწრავ, оцарапать себя; ნ. დახამსვა.

**ხამსი**, ს. დაკაწრულობა, царапина.

**ხამსი ჭიჭვიტა, თევზია**, анчоусъ, ერის. ლ.

**ხამუში**, ს. ჯერი მუშაობისა, ერთი პირი მუშაობა შემდგომ შესვენებისა; очередная работа; присѣстъ Р. Г. С.

**ხამხა** (სპარს.), ს. ქამხა ოქროქსოვილი, камка (ткань).

**ხამხამება** (ვა), ზ. მ. წამწამთ ვჰსძრავ, шевелить, двигать рѣсницы; უხამხამებს, онъ моргаетъ.

**ხამხამი**, ს. წამწამთ ძრვა, морганіе.

**ხან**, ზზ. ჟამად, ზოგჯერმე; иногда, ხან ზეით, ხან დაბლა; иногда вверху, иногда внизу.

**ხანა**, ს. მაგალ. ლექსისა, куплетъ.

**ხანაგი**, ს. საობლო სახლი, богадельня, сиротскій домъ, ვეფხ. 798, 1210.

**ხანგალი**, ს. ძაფის შულო, мотокъ нитокъ.

**ხანგრძელი**, ზედ. გრძელის ჟამის, продолжительный. ვეფხ. 336.

**ხანდაგი, ხანდაკი**, ს. თხრილი სიმაგრისათვის მოვლებული, ровъ, молъ, 2 ქართლ. 284, 251, 530, სიბრ. 121; გორგ. 280.

**ხანდაზმა**, სხ. დიდხანს დაყოვნა, замедленіе.

**ხანდაზმობილი, ხანდაზმული**, ზედ. დიდი ხნისა, ხანგამოვლილი, დროული, давнишній; пожилой; ვეფხ. 580; ქილ. 246.

**ხანდაზმულობა**, ს. დაგვიანება, замедленіе, ვეფხ. 400.

**ხან და ხან, ხანდისხან**, ზზ. ზოგჯერმე, иногда.

**ხანება** (ვა), ზ. მ. დავაგვიანებ, медлить, მოურავ. 146.

**ხანი**, ს. დრო, ჟამი, время, ვეფხ. 104, 262, 344, ხანში შესული, пожилой, დიდი ხანია, давно, ახლო ხანებში, въ недавное время.

**ხანი** (სპარს.), ს. ხალანი, გინა ყაენი, მონგოლთ ხელმწიფე, მაგალ. ჩინგისხანი, გინა ჩინგიზის ყაენი; აწ სპარსეთში უწოდებენ ერისთავსა ან მოურავსა; ვეფხ. 417; 424; ханъ, государь; у татаръ; ханъ, правитель провинціи въ Персіи.

**ხანიერი, ხანოვანი**, ზედ. დროული, ხანდაზმული; пожилой; постоянный, степенный; ვეფხ. 10; -მოყვარე, вѣрный другъ; ვისრ. 127.

**ხანიერობა**, ს. დიდხანს დაგვიანება, продолжительность; -მიცდია, я ждалъ долго; ვისრ. 194.

**ხანობა**, ს. დროება, ჟამი, время, ამ ხანობას, въ это время; 2 ქართლ. 519.

**ხანოვანი**, ს. ხმიადი პური, опрѣснокъ.

**ხანული**, ს. რძის მოზიარე, მსოფლიონი დედაკაცნი მწველელთა ფურთა პატრონნი, ორნი, სამნი და უმეტესნი შეჰპირდებიან ერთმანერთსა ნაწველის რძის სესხებსა ჯერით, ერთს კვირას ერთს მიუზიდვენ და თვითოეული დაისწავლის რაოდენობასა მიზიდულის რძისა, მეორე კვირას მეორე და ესრეთ მიუზიდვენ ერთი მეორესა, რომელ თვითოეულს მოუგროვდება მოკლეს დროს საკმაო ნაწველი შესადღვებად ერბოს გამოღებისათვის და ეს მასესხებელნი რძისანი ერთმანერთს უხმობენ ხანულად, соучастникъ въ молокѣ: т. е. крестьянки снабжающія другъ друга молокомъ, для сбиванія масла.

**ხანჩირი**, ს. ერქვანთ ლვედის გარდასაბმელი, თასმა,

**ხანძარი**, ს. ველთ წაკიდებული ცეცხლი, степной пожаръ.

**ხანჭკვალა**, ს. მცენ. люпинъ бѣлый, бобъ волчій.

**ხანხალი**, ნ. ყანყალი ან კანკალი.

**ხანხვლა** (ვჰ), ზ. მ. აგლანძავ, დავსწვამ შემწვარსა, поджечь жаркое.

**ხანჯალი** (სპარს.), ს. სატევარი, ორპირი მახვილი, кинжалъ; კაცია 89.

**ხანჯკალი**, ს. მცენ. ხანჭკალი, волчій бобъ.

**ხაო**, ს. ბოჭკო ხავერდთა, ხალიჩათა, ворса.

**ხაოიანი**, ზედ. ბოჭკოიანი, ворсистый, косматый.

**ხაო უგრიფა, ხაოს უგრეფს**, ე. ი. აშუპება სიცივისაგან ან დასველებისა; опухнуть отъ сырости.

**ხაპერი**, родъ тыквы; ბაქრ. 178.

**ხაპვა**, ნ. ამოხაპვა.

**ხაპი**, ს. მცენ. მწარე გოგრა, აყირო, კვახი, კოპეშია, горькая тыква; ბაქრ. 178.

**ხაჟუჟი**, ს. ჩჩვილთ სალოკველი წამალი, дѣтское лѣкарство; საბ. ლ.

**ხარ**, ნ. ვარ.

**ხარა** (ოსმალ.), ს. აბრეშუმის ნაქსოვი ტალღებიანი უსახოდ, გარნა სახეებიან ჩიჩაგლუხარა, волнистая ткань, муаре, объяръ.

**ხარაბა** (არაბ.), ს. ტიალი, ოხერი ადგილი, пустошь, развалины; ალექს. 6, 63; ხარაბა კაცი, человѣкъ раззорившійся; ვისრ. 153.

**ხარაბუა**, ს. ბუზი, усачъ. дровосѣкъ большой [(насѣк.).

**ხარაბუზი**, ს. ცხენის მსგავსი ნადირი, лось; 2 სჯულ. 14—5, жирафь, лань, ნ. ჩ.; зебра, ერის. ლ.

**ხარაბულა**, ს. თევზია ერთგვარი.

**ხარადრიონი**, ნ. ხარდრიონი.

**ხარაზანი**, ს. ქვაწარიგებით ჩასხმული.

**ხარაზი** (სპარს.), ს. ფეხ-საცმელთ მკერავი, сапожникъ.

**ხარაზობა**, ს. წაღების კერვა, сапожное ремесло; (ვჰ), ზ. მ. წაღებს ვჰკერავ, шить сапоги, сапожничать.

**ხარაკტერი**, ს. ხასიათი, ნიშატი, характеръ.

**ხარატული**, токарная работа.

**ხარახხა**, ს. ქარახხა, დიდი ყანწი ჯიხვისა, турій рогъ.

**ხარატი**, ს. ხელოსანი ხისაგან მთლელი ნივთთა ჩარხით, токарь; ან ცულის სალესავი, точило для топора, ნ. სახრევი.

**ხარატონი**, ს. მფრინველია.

**ხარატუკი**, ნახე ხარტუკი; მარკ. 2—204.

**ხარატო**, токарство; -ტობა (ვჰ), ზ. მ. შიგნაქად ვჰხთლი, токарничать.

**ხარატაული**, пр. рѣзная работа, ნ. რუსულ ქართ. ლ.

**ხარაფი** (არაბ.), искуство, ремесло.

**ხარაჩო**, ს. კედელთა ზედა მიდგმულნი ხენი და ფიცარნი სადგომად მაშენებელთა მუშათა; подмостки, лѣса.

**ხარახურა**, ს. რაც გინდა რა, უბრალო რამ, всякая всячина.

**ხარაჯა** (არაბ.), ს. მალი, გამოსაღები, ხარკი ქრისტიანეთა სახარგებლოდ თათართა, подать платимая христіанами туркамъ; 1 ქართლ. 185.

**ხარბება** (ვა), ზ. მ. вызывать жадность.

**ხარბი** (არაბ.), ზედ. ანგაარი, ურიდლად მოხვეჭის მცდელი, გაუმაძღარი, жадный; алчный, ненасытный, ვეფხ. 712.

**ხარბობა**, ს. გაუმაძღრობა, ანგაარება, жадность; (ვჰხარბობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ ვჰგაუმაძღრობ, ვიანგარებ, жадничать; ხამ. ხომხ. 289; ქილ. 271.

**ხარბუზაკი**, ნ. საზამთრო.

**ხარბუხა**, ს. ძნელი ხველა, сильный кашель.

**ხარგა**, ს. ნაბდის კარავი, войлочный шалашъ; ვეფხ. 427.

**ხარდალი**, ს. მდოგვი, горчица.

**ხარდანი**, ს. ხარიანი ვენახი, виноградникъ, ერთგვარი ყურძენიც არის, ერისთ. ლ.

**ხარდიორდა**, ს. მოკვერდით ფუნდრუკი; присядка.

**ხარდიონი**, ს. მფრინვ. სვავი, харадріонъ; 2 სჯული 14—19.

**ხარება**, სხ. благовѣстъ, (ვა), ზ. მ. გავახარებ, გავამხიარულებ, სასიხარულო ამბავს ვეტყვი, радовать, благовѣщать; ხამ. მოსეს. 42; მახარებ, ты радуешь меня; 2 ქართლ. 418; ვისრ. 116; (ვი), ზ. მიჩ. ვჰმხიარულობ, გავიხარებ, სიხარულით დავჰსტკბები, радоваться, веселиться: ვისრ. 11; იხარებს ნერგი, о растеніяхъ: растетъ, цвѣтетъ послѣ дождя; ქილ. 415; მიხარიან, ან მიხარის, ხრ. მეხარა, радуюсь; (ვეხარები, -რე), ზ. თვ. ხამხიარულო ვარ ვისთვისმე, შევექცევი, возвѣщаться, მატ. 11—5; 26—49; ლუკ. 16—16; **ხარებული**, ზედ. возвѣщенный.

**ხარება, ხარებობა**, ს. დღესასწაული ყოვლად წმინდისა ქალწულის მუცლად-ღებისა, 25 მარტსა; благовѣщеніе (праздникъ).

**ხარვალი** (ოსმ.), ს. ყაზიწი ათკოდიანი ან ასილიტრა; халваръ, 100 батмановъ; 2 ქართლ. 351.

**ხარვება** (ვეხარვები, -ვე), ზ. თვ. დავეხარბები, увлекаться жадностью.

**ხარვეზი**, ს. ხნულში დარჩენილი კორდი, лядина, мѣсто, оставшееся въ поле безъ паханія.

**ხართუთა**, ს. ჟოლო, черная тута.

**ხარი**, ს. მამალი ზროხა, волъ, быкъ; ესე არს საზოგადო სახელი სხვათაცა რქიანთა ხვასტაკთა, რომელთა დედალთა ეწოდების ფური; ფურ კამეჩი; буйлица; ხარ კამეჩი, буйволъ; ხარ ირემი, олень; ფურ ირემი, лань; **ხარის თვალი**, ს. დიდროვანი მარცვალი ხილისა, მეტადრე ყურძნისა; მცენ. დიდი გვირილა; крупныя ягоды, напр. винограда; пуповка (раст.); ბუნ. ლ.; **ხარის კბილა**, მცენ. скерда; **ხარის ფაშვა**, სოკოა, сморчокъ, ივანე ბატ. ლ.; **ხარი პარია**, ს. საღამოს ვარსკვლავი, вечерница (звѣзда вечерняя), **ხარის შუბლა**, **ხარის ჩლიქი**, ს. მცენ. названія растеній; პ. ფ. ლ.; **ხარის ძირა**, ს. მცენ. чемерка, чемерица, морозникъ (раст.); პ. ფ. ლ.; ივანე ბატონ. ლ.

**ხარიდანი**, ს. ყურძენია ერთგვარი, ნ. ყურძენი.

**ხარისხი** (სომხ.), ს. ქვითკირის კიბეთა ფეხის დასადგმელი, საფეხური; ღირსება; გრადუსი, მენიაკი; გამოსლ. 27—10; 1 ქართლ. 90; ქმნულ. წ. 10; ლუზა, ხომალდის დასაბმელი კავებიანი რკინა, ებრ. 6—19; მაღალი საჯდომი ეპისკოპოზთა; ტიმ. 25; ступень; степень, достоинство, санъ; градусъ; якорь, котва; возвышенное мѣсто для епископа въ церкви.

**ხარისხეული**, ზედ. ხარისხის მქონი, имѣющій ступени; постепенный.

**ხარისხობა**, ს. ღირსება, степень, достоинство.

**ხარისხოვანი**, ზედ. ხარისხის მქონი, степенный.

**ხარიხა**, ს. ტანისამოსის გადასაკიდებელი ხე, вѣшалка.

**ხარკამეჩი**, ნ. ხარი.

**ხარკვა** (ვიხარკვი, -ვე), ზ. ვ. ვჰსცდილობ, стараться.

**ხარკი, ხარჯი** (არაბ.) ს. ხარაჯა, გამოსაღები, дань, подать.

**ხარო**, ს. ქვითკირით ამოგებული ორმო, яма, обнесенная кирпичемъ для сбереженія хлѣбныхъ зеренъ.

**ხარობა** (ვჰხარობ), ზ. უ. ვიხარებ, радоваться.

**ხარტი**, ს. ცულის სალესავი, брусъ для точки топора.

**ხარტუკი**, ს. დანდალი, ალიკაპი, აკაპი კავი ძელის გამოსათრევ, кляпъ, закрутка на губу лошади; крюкъ для вытаскиванія деревъ; 4 მეფეთ. 19—28; დაბეჭდილს დაბადებაში ჰსწერია ხარტუკის მაგიერად ლაგამი; მარკ. 2—204.

**ხარფუზი** (ოსმ.), ს. საზამთრო, арбузъ.

**ხარშაკი**, ნ. ხორშაკი. 1 ქართლ. 176.

**ხარშვა** (ვჰ), ზ. მ. ვაგბობ, варить, კუჭი ვერა ხარშავს საჭმელსა, желудокъ неперевариваетъ пищу, ერისთ. 98, ვიხარშავ, варю себѣ пищу.

**ხარშო**, ს. წვენი გბობილის ხორცისა ან მას შინა დამბალი პური, приварокъ, похлѣбка; 1 მეფ. 8—13, ხამზ. 17, 49.

**ხარჩო**, აჭარულად ყველი, сыръ, ბაქრ. 175.

**ხარჭა**, ს. ხასა, ცოლის გარდა, наложница.

**ხარხანჩა**, ს. შიგნით სადაფისა გარსი, оболочка внутри жемчуга. ქილ. 3.

**ხარხარი**, სხ. ხმა მაღლა სიცილი, хохотъ, **-რება** (ვჰხარხარებ, -რე), ზ. უ. ხმა მაღლა ვიცინი, хохотать.

**ხარჯვა** (ვჰ), ზ. მ. წარვაგებ, დავჰხარჯავ, тратить, издерживать; расходовать; (ვიხარჯვი), ზ. ვ. тратиться, издерживаться, **ხარჯვინება** (ვა), ზ. სს. заставить тратить, სმ. ვახტ. 98.

**ხარჯი** (არაბ.), ს. ხარკი, გამოსაღები; ვეფხ. 467; ყარამ. 300; დანახარჯი, წარსაგებელი; ნარჩევი, რიოში, ჟურკვალი, ნაშირალი; оброкъ; издержки, расходъ; нечистота (металла и т. п.).

**ხახა** (არაბ.), ს. ხარჭა, наложница.

**ხასაგიანი** (ოსმ.) ს. მეფის მხლებელნი რჩეულნი ლაშქარნი, царская дружина; 1 ქართლ. 271, ვისრ. 14, 21.

**ხასადარი** (სპარს.), ს. ზედამხედველი სამეფოს მამულთა, управляющій царскимъ имѣніемъ; დახტ. 8, 23.

**ხასადრობა**, ს. ზედა-მხედველობა, управленіе царскимъ имѣніемъ, ალექს. 36.

**ხასი**, ზედ. არაბულად ნიშნავს: საკუთარს; წმინდა, შეურევნელი, მაგალ. ოქრო; ვეფხ. 1432; დარბაისელი, შინაყმა მეფისა, ჩინებული; სანაკრონო, ნაკრონისადმი საკუთნველი, ვეფხ. 44, 163, 174, 332; 467, 1199; თამამი, გამბედავი, ვეფხ. 1237; საბ. ლ.; чистый, безъ примѣси, напр. золото; придворный, знатный; царскій, царю принадлежащій; смѣлый; რუსუდ. 187.

**ხასი**, ს. მცენ. ყრდელი, салатъ, ბუნ. ლ.; ნ. ხავსი.

**ხასიათი** (არაბ.), ს. ნიშანი, საკუთარი თვისება ან ვითარება პირისა ან ნივთისა, характеръ, свойство, качество.

**ხასობა** (ვჰხასობ, -სე), ზ. უ. თამამად ვეუბნები, говорить съ кѣмъ смѣло, ვეფხ. 755.

**ხასფირმიზი** (არაბ.), ზედ. წმინდა ფირმიზის ფერი, чистый кармазинный (цвѣтъ), მცენ. фернамбуковое дерево.

**ხატაეთი**, ს. ჩინეთი, Китай, ვეფხ. 198.

**ხატაური**, ზედ. ჩინური, китайскій, ხატური კატა, пестрая кошка.

**ხატაური**, ს. ჩინური ფარჩა, китайская шелковая матерія, ვეფხ. 724.

**ხატება**, სხ. სახე, მსგავსება, образъ, подобіе; (ვიხატებ, -ტე), ზ. უ. გონებაში წარმოვიდგენ, воображать; დაბად. 1—26; (ვიხატები), ზ. ვ. წარმოვიდგინები, представляться, рисоваться.

**ხატვა**, სხ. рисованіе, (ვჰხატავ, -ტე), ზ. მ. დავსახავ, დავხატავ, გამოვჰსახავ, рисовать, изображать; ვეფხ. 1459; (ვიხატვი, -ტე), ზ. ვ. быть рисовану; (ვიხატები), обрисовываться, ჩონგ. 112, იხატება აზრი, выражается смыслъ.

**ხატი** (არაბ.) ს. სახე გამოწერილი, გამოხატული, образъ, икона; ხატი, მრ. ხატნი, подобіе, видъ, მეზრ ხატად, подобнымъ образомъ.

**ხატოვანი**, ზედ. სახოვანი, გამოსახული, изображенный; მრავალ ხატოვანი, многоразличный.

**ხატოვნება**, ს. გამოსახულობა, изображеніе, образъ.

**ხატრი მსხალი**, ბაქრ. 181, порода грушъ.

**ხაფად**, ზზ. ერთბამად, მსწრაფლ, быстро, живо; ვეფხ. 286; ხაფად დასხმა, вдругъ напасть на кого; ჩახრ. 44.

**ხაფანგი**, ს. ღილთა მხეცთა სარეგავი, გინა სასხლეტი, капканъ; საბ. ლ.; ნ. ჩ. ლ. საგუბარი, шлюзъ, რ. ქ. ლ.

**ხაფება** (ვეხაფები, -ფე), ზ. თვ. დევეჭიდემი, დავეცემი თავზედ; схватиться съ кѣмъ, вступить въ борьбу, напасть; ყოლა ვერას ვერ მეხაფნეს, они не могли напасть на меня; ვეფხ. 648.

**ხაფი**, ზედ. ძლიერი თავს დასხმა ომის დროს კიჟინის ხმით; сильный (натискъ непріятеля съ крикомъ ура); ხმა ხაფი, сильный голосъ; ვეფხ. 1410; ხაფად, ზზ. жестоко, რუსუდ. 252.

**ხაფიფი**, ზედ. საშინელი, სასტიკი, жестокій.

**ხაფ-ხაფი**, ს. ხუფხუფი, ჩუხჩუხი, დუღილის ხმა, шумъ кипѣнія.

**ხაღანი, ხაყანი**, ს. ჩინგიზის ყაენი, ханъ.

**ხაშარი**, ს. ფალანგთ სვეტი, ბოძკინტი, ჩიბუხი; подпорка, подставки.

**ხაში**, ს. პურის ცომი, საფუველი, закваска, дрожжи.

**ხაში** (არაბ.), ს. საკლავთ შიგანური მოხარშული, требуха сваренная; სამზ. 13.

**ხაშიში** (არაბ.), ს. დამათრობელი მაჯუნი, შემზადებული გამხმარის და დანაყილის კანაფის ძარღვებისაგან; სამზ. 13, 26; кашка лекарственная, составленная изъ высушенныхъ и толченыхъ волоконъ конопля; მენინ. ლ; ერის. 2—256, 275.

**ხაშლამა** (ოსმ.), ს. ცივად ამოლებული მოხარშული ნაჭერი ხორცისა, თევზისა, холодное блюдо говядины, рыбы и т. п. სამზ. 26.

**ხაშმი**, ს. ადგილი ცუდისა და მავნებელის ჰაერისა, ან სენი ამგვარის ადგილისა; нездоровый климатъ; ან ბიწი, მანკიერი, нечистый, порочный; ან წვეთის მოსვლა სარცხვინელიდამ, перслой; სამ. მოს. 36; **ხაშმიანი**, ზედ. მავნებელი (ჰაერი), нездоровый климатъ, **ხაშმიანობა**, ს. სიხაშმე ადგილისა, დაცდილობა; нездоровье отъ климата; **ხაშმიელი**, ზედ. დახაშმული სენით; одержимый болѣзнью нездороваго климата; ბუნ. ლ.

**ხაშური**, ს. მარილი ზღვისა, ტბისა, ღვინისა, ან კრემორტარტარი, соль морская, озерная, винная; креморъ-тартаръ.

**ხაშხაში** (სპარ.), ს. ყაყაჩო, макъ; ბუნ. ლ.; საბ. ლ.; **გარეული ხაშხაში**, дикій макъ, бѣлокъ.

**ხაჭაპურა**, მცენ. брусличина, бересклетъ.

**ხაჭაპური**, ს. მცხვარი ხაჭოთი, ватрушка.

**ხაჭიჭორა**, ს. მცენ. ანგინარი, артишокъ, пастушья сумка, ბუნ. ლ.; разнолепестка, ერის. ლ.

**ხაჭო**, ს. რძე მჟავნარად შემდგარი, творогъ.

**ხახა**, ს. ხორხი, ხახას ქვეშ საყლაპავი, глотка.

**ხახალი**, ს. ხვირი, ჟიბი, კალათა, корзина.

**ხახამა**, მცენ. костяника, ერის. ლ.

**ხახვი**, ს. მცენ. лукъ; თავი ხახვისა, луковица; **ხახვიანი**, ზედ. луковичный; лукомъ подправленный; რიცხ. 11—5; ხახვი ზღვისა, сквила, родъ рака; ბუნ. ლ.

**ხახილი**, მრ. ხახილები, ს. თმაგაკრეჭილი, стрижка, დაბად. საბ. ლ.; 2 ხჯული 14; ამ სიტყვის მაგიერად დაბეჭდილს დაბადებაში ჰსწერი ბელოტი, უნდა მელოტი.

**ხახუნა**, ს. ხახვის თავი, луковица, ან კვრინჩხი, терносливъ, подлакъ.

**ხახუნი,** სხ. трепіе, (ვეხახუნები, -ნე), ზ. თვ. ერთმარერთს ვეხეხები, ვეგლესინები, тереться.
**ხახუცი,** ზედ. მჩაცე, დამშხალული, рыхлый, утлый.
**ხაჯი,** მცენ. ნ. ცერცვი.
**ხაჯი** (არაბ.), ს. პილიგრიმი, წმინდათა ადგილთა თაყუანის მცემელი მაჰმადიანი, пиллигримъ у магометанъ; ცომ. 175.
**ხბო,** ს. მრავ. ხბოები, ხბორები, ზროხის შვილი; теленокъ.
**ხბოსშუბლა,** ს. მცენ. ანგელოზა, дягиль, коровникъ (раст.); ივანე ბაც. ლ. ან ყვავის ლობიო, горохъ журавлинный; ერისთ. ლ.
**ხბოიანი,** ზედ. ხბოს მყოლი, тельный, ალექს. 63.
**ხბოშერი,** ს. რჩეული ხბო; გინა ახალი ნოშოები ხეთა; молочный теленокъ; молодой отростокъ дерева.
**ხდა** (ვჰხდი, ვჰხადე), ზ. მ. ავჰხდი, ავაცლი საფარებელს დახურვილსა; გავჰხდი, შევიქმ; განჰხდა გაგდება, განძება; снять покрышку, открыть; сдѣлать, обратить во; гнать, изгнать, выгнать; ვჰხდი არაყსა, гнать водку; ვჰხდი ქუდსა снять съ кого шапку; ვჰხდი ქაფსა, снимать пѣну; ვჰხდი კაცად, сдѣлать кого человѣкомъ, дать образованіе; ვირად ვჰხდი, дѣлать кого осломъ, дурачить; გიჟად ვჰხდი, дѣлать кого дуракомъ, оболванить; ხელს ვჰხდი, ე. ი. ხელს დავავლებ, მოვჰკიდებ, схватитъ рукою, ვეფხ. 1528. ხელი ვჰხადოთ აბჯარსა, ე. ი. ხელი დავავლოთ აბჯარსა, возмемъ въ руки оружіе; ვეფხ. 1399; ჩვენ ხელსა რასაცა ვჰხდიდით, зачто мы не брались; ვეფხ. 510; სულსა ვჰხდი. убивать, душить; ვეფხ. 1108; ხმალსა ჰხადო ხელი, онъ схватилъ саблю; რუსუდ. 260; რას ხელსა ჰხდი, ე. ი. რათ გინდა, რაში გამოგადგება, на что тебѣ, ვეფხ. 896; (მხდი, მხდიან მხადე), ზ. მიჩ. მომხდი, სახურავს ამხდი; მიქმ, გამხდი; снимаешь съ меня покрышку; дѣлаешь изъ меня; მხდი ქუდსა, ты снимаешь съ меня шапку; მხდი სულსა, ты душишь меня, მხდი შენის გულის უფლად, ты дѣлаешь меня обладателемъ твоего сердца; ანც. 16; ხელსა რას მხდიან, ე. ი. გიჟი რაში უნდივარ, зачѣмъ имъ меня сумашедшаго; ვეფხ. 742; რას ხელს მხდი, ე. ი. რაში გინდივარ, на что я годенъ для тебя; მოურავ 143; (ვიხდი, ვიხადე), ზ. მიჩ. მოვიხდი, განვიძარცვავ სამოსელსა; снять, скинуть съ себя; -ვალსა, заплатить долгъ, ვიხდი მაგიერსა, отплатить, ვიხდი დღესასწაულსა, отпраздновать; -ჭირს, სნეულებსა, выдержать болѣзнь; ვიხდი ომსა, окончить войну; ვიხდი ჯარიმასა, платить штрафъ; ვიხდი მახვილსა, обнажить мечь; ისუ 5 — 12; მაც. 26—51; ვიხდი ქუდსა, снять шляпу; ვიხდი ბოდიშს, извиниться, მიხდი, მიხადე, ზ. მიჩ. отнимаешь у меня; სამ. მოს. 39; მიხდი სულსა, моришь меня, მიხდი ქუდსა, ты снимаешь мнѣ шляпу; (ვუხდი, ვუხადე), ზ. მიჩ. მოვუხდი მაგალ. ვისმე ქუდსა; снять кому шляпу; ვუხდი ვალს, уплатить кому долгъ, ვუხდი პარაკლისს, отслужить кому молебенъ, ვუხდი მადლსა, благодарить кого; обручить кого; **ხდილი,** открытый, ნახადი არაყი, ზეთი, выгнанное вино, масло; **მხდელი,** кто гонитъ вино; платить долгъ, მხდელი ხელისა, ხელის დამდებელი, взявшій -ая за что либо; მხდელი სიკეთის ხელისა, ე. ი. სიკეთისა ხელა-მყოფელი; ვეფხ. 704; взявшійся за доброе дѣло.
**ხდა** (ვჰხადი, -დე), ზ. მ. მოვუწოდებ; звать, призывать; называть, именовать; ფსალ. 30 — 17; იერემ. 8 — 4; ვეფხ. 1576; 1 ქართლ. 274; გუჯ. 30; 7—27; **მხადი,** зовешь меня, ისაი. 21—8; იოან. 13 — 13.
**ხდალი,** ს. ჭაკი ვირი, ослица; იობ. 42 — 12; ან მშიშარი, მკრთალი; робкій, трусливый; -ცხენი, пугливая лошадь; 1 ქართლ. 135.
**ხდევინება** (ვახდევინებ, -ნე), ზ. მ. ავახდევინებ; ვაზღვევინებ, გარდავახდევინებ; მოვარჩენ, განვჰკურნებ; заставить открыть; заплатить; вылечить; (გარდამახდევინებ), взыскиваешь съ меня; (ვეხდევინები). ზ. თვ დავეურვები, взыскиваться, (ვიხდევინებ, -ნე), ზ. მიჩ. уплачивать штрафъ и т. п.
**ხდენა** (ვახდენ, -დინე), ზ. მ. გავაფუჭებ, წავახდენ, მოვჰშლი, портить; (ვიხდენ, -დინე), ზ. მიჩ. წავიხდენ, портить для себя; ქვეშ ვიხდენ (მაგალ. ყმაწვილი), марать подъ собою (о младенцахъ).
**ხდილი,** ზედ. ამოღებული ან მოწვდილი, обнаженный.
**ხდლური,** ზედ. მხდალისაებრ შესაფერი, трусливый.
**ხდომა** (ვჰხდები, -დი), ზ. ვდ. შევიქმნები, გავხდები; ცანზედ გავილევი; გავჰფუჭდები წავჰხდები; дѣлаться, становиться, стать; худѣть; портиться; (ვუხდები, -დი), ზ. მიჩ. წავუხდები, გავუფუჭდები, გავუხდები, შევექმნები, портиться; дѣлаться, становиться для кого либо чѣмъ; გული უხდება, сердце измѣняется къ худшему, 123 დიდმ.
**ხდომა** (ვჰხდები, ვჰხედ, შემოკლ. ვჰხე), ზ. უ. გავალ ქვეთი, ცხენით, ნავით, пройдти, проѣхать, проплыть; გამოსვლა 15—17.
**ხდობა** (ვუხდები, -დი), ზ. უ. ვამშვენიერებ, ვალამაზებ; идетъ къ лицу; пристаетъ; (მიხდება, -ხდა), ზ. მიჩ. მამშვენიერებს, მალამაზებს, идетъ къ лицу мнѣ; აქაური ჰაერი არ უხდება, здѣшній климатъ ему вреденъ.
**ხდომა** (ვჰხდები, ვჰხდი), ზ. უ. ვჰხლდები, ვჰხცები, прыгать, скакать, 1 ქართლ. 317.
**ხდომა, ხჳდომა,** სხ. нападеніе, нападки; იაკობ. 3—16; ხდომა ან ოხრება 2 ქართლ. 221; нападенія и раззоренія; (ვჰხვდები, -დი), ზ. უ მოვჰხვდები, მოვერცყმი; შევჰხვდები, შევემთხვევი; შევეფერები; შემოვეყრები, დავუხვდები; წილად ვერგები; попадать въ цѣль; случаться; приключаться; приличествовать; встрѣчать; доставаться на долю по жребію; ლუკ. 1 — 9; 15 — 12; ვეფხ. 28; დარეჯ. 35; რუსუდ. 518; რომელნი ხორცთა ჰხვდებიან, которые касаются плоти; ვეფხ. 28; როგორც ჰხვდების სრულსა სიბრძნესა, какъ это надлежитъ полному благоразумію; 1 ქართლ. ჰხდა ამბავი, молва прошла; დარეჯ. 2—24; ვითა მის ხელმწიფობას ჰხვდებობა, какъ это надлежало Его Величеству; ვისრ. 2; (მხვდების, მხვდა), ზ. მიჩ. მომერცყმის, მეცემისი, შემხ-

ვდების შემემთხვევის; შემეფერების; შემომეყრე-ბის; წილად ან ჯერად მერგების; попадаетъ въ меня; случается со мною; попадаетъ мнѣ на встрѣчу; достается мнѣ въ очередь, въ удѣлъ; სული მხდებოდა, я задыхался, ალექ. 10; წილად მხვდები, ты достаешься мнѣ по жребію; ერისთ. 48; აქა ხელი რა მეხდების, ე. ი. აქ ხელი არ მომემართების; мнѣ не къ чему здѣсь оставаться; ვეფხ. 733; (ვუხვდები, -დი), ზ. მიჩ. თავს დავეცემი, მივუხვდები; წინა-აღმდეგ ვექმნები, აღვუდგები; 137 ბუნ. კ. ან შემოვეყრები; დავუხვდები, ვუმასპუნძლებ; нападать; противиться; въ разгов. языкѣ: встрѣчать; угощать; (მიხვდების ან მიხდების, 3 პ. უხდების) ზ. მიჩ. თავსდამეცემა, წინა აღმიდგება, нападаетъ на меня; противится мнѣ; რაიცა ჭეშმარიტის მოძღვრებასა უხდების, что не противно здравому ученію; 1 ტიმ. 1—10.

**ჴე**, ს. ესე არს ზოგადი სახელი, რამეთუ ძირზედ მდგომსა ეწოდება **ნერგი**; მოკვეთილსა **ძელი**, ძირსა მათსა **ფესვი**, გრძელადმდე **მორი**; მოჭრილთა ხეთა მორსა მიწაში დანარჩენსა **ჯირკვი და კუნძი**; სხვანი სახელნი იხილე გრძელა; გაუთლელს ძელს ეწოდება: **დვირე, ლობჭანი, ორღა-ფვირი**; გათლილთა: **კოჭი, ნალი, გაზაფარი**; მოჭრილთა ხეთა დასაწვავად **შეშა**, უწვრილესსა **ფიჩხი**; дерево; бревно; ნაყოფიერი ხე; плодоносное дерево; ხის მუშკი, гомми, ხე ჩამომავლობისა, родословное дерево; ხის სოკო, губка, грибъ, растущій на деревѣ.

**ჴეთეთრი**, осокоръ бѣлый, бѣлолистъ, ერის. ლ.

**ჴება** (ვა), ზ. მ. შევახებ, ხელს ვახლებ; касаться чего, трогать; ქილ. 53; (ვუხებ, მაგალ, გულსა), ზ. მ. გულს ვეცემი, შევეხები, косаться сердца, пронзать сердце; ვეფხ. 627; ვისცა ღმერთი საროს მორჩსა ტანად უხებს, ე. ი. ვისაც ღმერთი ტანს აუგებს საროს მორჩსავითარ; кому Богъ даетъ станъ стройный, какъ молодой кипарисъ; ვეფხ. 627; ხელს ვერ მიხებ, не можешь дотронуться до меня; ვეფხ. (ვეხები, -ხე), ზ. თვ. შევეხები; касаться, მოურავ. 69; (მეხება, მეხო), ზ. მიჩ. შემეხება, касается меня, ლახვარი გულსა მეხოს, ვეფხ. 527; пусть мечь пронзитъ мое сердце; ტანი მეხოს, ე. ი. ტანი ხედ გამიხდეს, получу я стройный станъ какъ кипарисъ, ვეფხ. 527; (მახს, გახს, ახს), ზ. მ. შემეხება; მაქვს; შემშვენის, შემფერის; касается меня, тебя, его; имѣю; надлежитъ мнѣ; იერემ. 47—5; 48—16; ნახე მახს.

**ჴებალახა**, ს. მცენ. пасленъ, глистовикъ; ბუნ. ლ.

**ჴებარდა**, ს. მცენ. აკაკისხე, золотарникъ, ნ. ჩ. ლ.

**ჴებული**, ზედ. განწონილი, пронзенный; ვეფხ. 517; **ჴებული**, მუნვე ვეფხ. 517, ხედ დანერგული, посаженное дерево.

**ჴეგვიმრა**, ს. მცენ. ჩადუნა, იფხლი, папоротникъ.

**ჴედება** (ვახედებ, -დე), ზ. მ. ვაყურებინებ, заставить смотрѣть; სიბრ. 143.

**ჴედვა**, ს. зрѣніе, взглядъ; взоръ; ხედვით და საქმით, теоретически и практически; მარტ. 2—3; ლოღ. 17; ხედვა გონების, проницательность ума; ურჩი ხედვისა, непослушный взору; ვეფხ. 712; (ვჰხედავ, უხრ. ვჰხედავდი, სამღუთ-წერილში; ვხედევდი ან ვჰხედვიდი, ფილიპ. 3—3; ვჰხედე); ზ. მ. თვალით გავარჩევ, დავინახავ; видѣть; смотрѣть, глядѣть; შვილად წალმართად მას ხედვიდა, онъ видѣлъ въ немъ будущаго по себѣ преемника; ვისრ. 4; მხედავ, ты видишь меня; (ვიხედები, -დე), ზ. ვ. აქა იქ ვიყურები, осматриваться; оглядываться, **ჴედვება** (ვა), ზ. მ. ვაყურებინებ, заставить смотрѣть; **ჴედვინება** (ვა), იგივე ხედვება.

**ჴედვითი და საქმითი სწავლანი**, ზედ. теоретическія и практическія науки; ლოღ. § 17.

**ჴედნა** (ვჰხედნი, ვჰხედნავ, -დნე), ზ. მ. გავჰსწურთნი საჯდომთა ხვასტაგთა; выѣзживать лошадей и т. п.

**ჴევა** (ვა), ზ. უ. ვოხრავ, охать; ქილ. 210.

**ჴევა** (ვჰ), ზ. მ. დავჰხევ; გავჰგლეჯ, დავფრეწ; рвать, драть; ლექსების თქმა და ხევა; ე. ი. ლექსები თქმა კილოზედ; განმ. ვეფხ. ბაც. თეიმ; писать стихи на тонъ для пѣнія; დანასა მახია, ე. ი. დამახევინა, დანას მიმცა დასახეველად; ვეფხ. 709; предоставилъ ножу растерзать меня; მიხევ გულსა, ты раздираешь мое сердце; გულსა ხეული, ე. ი. გულს დასობილი, пронзенное сердце, ვეფხ. 4.

**ჴევება** (ვა), ზ. მ. ხეთ გავზრდი; воспитать какъ дерево; მახია ე. ი. ხესავით გამზარდა, онъ воспиталъ меня подобно дереву; ვეფხ. 709, (ვჰხევდები). ზდ. деревянѣть, дичать.

**ჴევეული**, ს. მოხევე, обитатель ущелья; 2 ქართლ. 369.

**ჴევთუბანი**, ს. უბანი ხევზედ მდებარე, улица пролегающая по оврагу; გუჯ. 31.

**ჴევი**, ს. მცირე მდინარე ორთა მთათა შორის, ჩახრამული ღელე; ან ნაპირები, სადაცა ჰსდის ამგვარი მდინარე; балка, оврагъ; 2 სჯული 21—4; ფსალ. 82—9; ვეფხ. 262; 858; 1 ქართლ. 449; **ჴევისბერი; ჴევისთავი**, ს. ერთის ხეობის უფროსი; მოურავი; старшина ущелья, ხევის თავობა, ს. მოურავობა ხეობაში, быть старшиною ущелія; სამ. გ. მ. 5; გუჯ. 14; დასტ. 30; 5; **ჴევნარი**, ს. ხეივანი, ხეებიანი ადგილი; аллея; лѣсистая мѣстность; დარეჯ. 2—9; **ჴევნარიანი, ჴევნართიანი**, ზედ. ტყიანი (ადგილი), лѣсистый; ქილ. 281, 304; **ჴევნები**, ს. ღელეები, დახრამული ადგილები; рытвина, растокъ; долъ, межгорье; გამოს. 8—5; 1 მეფეთ. 23—6.

**ჴევრია**, ს. უგერგილო, ბრიყვი; рохля.

**ჴევხუვი**, овраги.

**ჴევხუვიანი**, ზედ. ღელებიანი, овражный.

**ჴეზი**, ს. წვრილი და გრძელი ბაწარი, бечевка, ვეფხ. 213.

**ჴეთუფალა**, ს. მცენ.

**ჴეთქა** (ვჰხეთქ, -ქე), ზ. მ. ვჰგლეჯ, ვჰხეჩ, ვჰსტეხ, ვაპობ, колоть, щепить, щелять; драть, трескать, (ვჰხეთქ, -ქე), ზ. მ. დავახლი. დავჰკრავ, бить, ударить объ; повергать; ვჰხეთქ ჯავრითა, злить кого; ვჰხეთქ, ტირილით, заставить вдоволь плакать, ვჰხეთქ ღვინითა, напоить до пьяна; თავს ვიხეთქ, -თქავ, ломать надъ чемъ голову, думать; ერისთ. 55; ხემ იხეთქა, дерево распустилось; ქილ. 369; (ვხეთქ, ან წერილში: ვუხეთქნი, 1 ქართლ. 367; -ქე), ზ. მ. გავუხეთქ, разбить кому, напр. голову

1 ქართლ. 116; ვუხეთქ მუზარადსა, пробить кому шишакъ; 1 ქართლ. 429; ვუხეთქ გულსა, поразить кого; (ვიხეთქები, -ქე), ზ. ვ. ვჰსქდები; лопаться; нажраться; (ვეხეთქები, -ქე), ზ. თვ. აქიქვეცემი, биться; ხეთქილი, расколотый, დან. 13—53.

**ხეთქება**, ხზ. -ზღვისა, волны морскія; (ვახეთქებ, -ქე), ზ. მ. დავჰკცემ, დავახლი, ударить объ, повергать; ვახეთქებ მიწასა, ударить объ земъ; ვახეთქებ თავსა, удариться головою; ვახეთქებ ლახტსა, произать булавою; ვახეთქებ მუზარადსა, ударить объ шлемъ; გორგ. 314.

**ხეიბარი**, ს. კაცი დაშავებული, ასო ნაკლები, калѣка, увѣчный.

**ხეიბრობა**, ს. დაშავებულობა, увѣчье.

**ხეირება** (ვა), გამოვაყენებ, дѣлать годнымъ; (ვჰხეირდები) გამოვჰქდები, дѣлаться годнымъ.

**ხეივანი**, ს. ხენი რიგით დარგულნი ერთპირად ან ორპირად, аллея; დაბად. 40—10.

**ხეირი**, ზედ. სიკეთე, добро; годность.

**ხეირიანი**, ზედ. ვარგისი, გამოსაყენებელი, годный.

**ხეირება** (ვჰ), ზ. უ. ვჰყვავი ხეთათვის; цвѣсти.

**ხეკაკუნა**, 74, 86; ღლღნა?

**ხემაჭკალა**, ღლღნა 82?

**ხეპამა**, ს. მცენარე, растеніе: thapsia; ბუნ. ლ.

**ხეპარი**, ს. მცენ. названіе растенія, საბ. ლ.

**ხეპალა**, ს. მცენ. названіе растенія, საბ. ლ. ბუნ. ლ.

**ხეკოდა**, ფრინ. дятелъ, ერის. ლ.

**ხელ**, ზზ. არ იხმარების მარტივად, გარნა რთულად რიცვითსა თანმე სახელთა, მაგალ. ერთხელ, ერთხელობას; ნ. თავის ადგილს.

**ხელად**, ზზ. მზად, на готови; подъ рукою; ხელად აქვს, у него въ рукахъ, онъ можетъ; ვეფხ. 23; ხელად არა მაქვს ფული, въ наличности у меня нѣтъ денегъ; ხელად ქონება (მაქვს), имѣю въ наличности.

**ხელად**, ზზ. გიჟურად, глупо; -მქცევი, глупо, необдуманно поступающій; 2 ქართლ. 215.

**ხელადი**, ს. მცირე ლიტრა, кувшинчикъ.

**ხელადი**, ზედ. ხელში საჭერი, სახელო, ручной; ხელქვეითი, подручный; 1 ქართლ. 23.

**ხელ-ამბარი**, ს. მცირე ბეღელი, небольшая житница.

**ხელ-არგოსანი**, ს. ხელჯოხიანი, вооруженный палкой; სიბრ. 50, 160; швейцаръ; დავრ. 27.

**ხელაური**, ზედ. ნ. ხელეული, ჩონგ. 110.

**ხელ-აღებული**, ს. თავ-გაწირული; оставленный на произволъ судьбы, пришедшій въ отчаяніе; საშ. ბერძნ. 2; ჩონგ. 133.

**ხელ-აღპყრობით**, ზზ. съ поднятыми руками.

**ხელაღუპყრობილი**, ზედ. შეწევნის არა მქონი, безпомощный, ვეფხ. 1301; -ხელად, ზზ. не поднявъ руки; ვეფხ. 94.

**ხელ-ახლა, ხელ-ახლად**, ზზ. ხელ მეორედ, კიდევ, сново.

**ხელბადე**, ს. ბადე ხელით საჭერი, ручная сѣть.

**ხელბორკილი**, ს. ბორკილი ხელზედ დასადები, путы, оковы ручные; ნაუმ. 3—10; ფსალ. 149—9.

**ხელ-გამომავალი**, ზედ. გამჭრიახი, მარჯვე; расторопный; საშ. სომხ. 340; გორგ. 249; ქილ. 81;

**ხელ-გამომავლობა**, ს. სიმარჯვე, გერგილი, გამჭრიახობა, расторопность; ქილ. 171, 2 ქართლ. 568.

**ხელ-გამოუვალი**, ზედ. არ მარჯვე, არ გამჭრიახი, нерасторопный; **ხელ-გამოუვალობა**, ს. არგამჭრიახობა, უგერგილობა; нерасторопность, ქილ. 58. [გუჯ. 25.

**ხელ-განპყრობილი**, ზედ. распростертыя руки;

**ხელგაუძრავად**, ზზ. неподнимая руки.

**ხელგაუცდელი**, ზედ. малоопскусный.

**ხელ გაშლილი**, ზედ. უხვი, щедрый.

**ხელ გახსნილი**, ზედ. უხვი; ან ხელიდამ სისხლ გამოშვებული; щедрый; пустившій кровь изъ руки; ვეფხ. 361.

**ხელ-გობა**, ს. პატარა გობა, корытцо.

**ხელ-დაშავებული**, ზედ. ხელ-ნაკლები, ხელ-დაჭრილი, ხელ გახეიბრებული, раненный въ руку, ბერძნ. საშ. 68.

**ხელ და ხელ**, ზზ. უსაშუალოდ, ხელიდან ხელად; სასწრაფოდ; изъ руки въ руку; на скорую руку; ალმ. 126; -ბრძოლა, ომი, схватка, рукопашный бой; რუსუდ. 61; ხელ და ხელ მივეცი, я отдалъ ему въ руки.

**ხელ-დებული**, ზედ. ვისისამე საფარველს ქვეში მიღებული, покровительствуемый; 2 ქართლ. 281.

**ხელება** (ვახელებ, -ლე), ზ. მ. გავაგულისებ, сердить, злить; ვეფხ. 725; (ვჰხელდები, -ლდი), ზ. მ. გავგულისდები, сердиться, ან ვჰგიჟდები, сходить съ ума, ვეფხ. 1307.

**ხელება** (შინვხელებ), заставать дома.

**ხელეული**, ს. მჭლეული, ერთი იღლია ყანა; снопъ.

**ხელეჩო**, ს. პატარა ცული ერთის ხელით სახმარი, топорикъ.

**ხელვა** (ვჰ), ზ. მ. ხელში მაქვს, имѣть подъ рукою.

**ხელზარი**, ნახე ხელძარი.

**ხელზედ ხვევა**, ს. увертка, (ვიხვევ, ვიხვიე), ზ. მ. ვატყუებ, водить за носъ; обманывать.

**ხელთა**, ს. შვიდნი ასონი ან რიცხვნი, მაჩვენებელნი შვიდეულთა დღეთა 12 თთვეთა წლისათა; ნახე ქრონიკონი; вруцѣлѣто.

**ხელთგამომავლობა, ხელთ გამოუვალობა**, ნ. ხელ გამომავლობა, ხელ გამოუმავლობა 2 ქართლ. 561.

**ხელ-თვდება** (ხელთ ვიგდებ, -დე), ზ. მ. ხელში ჩავიგდებ, დავიჭერ, схватить, прибрать къ рукамъ; ქილ. 416; 1 ქართლ. 352, 385; ხელთ ვუგდებ, отдать кому что въ руки; ხელთ მიგდია, я захватилъ.

**ხელთ დასხმა** (ხელთ დავასხამ), ზ. მ. ვაკურთხებ ვისმე ხელის დადებით; შევიპყრობ ვისმე პატიმრად; рукополагать; наложить руки, взять подъ стражу; მაკ. 26—50; საქმ. 8—18.

**ხელთიდება** (ვუ), ზ. მ. ხელში მივსცემ, вручить.

**ხელთება** (ვიხელთებ), ზ. მ. ხელში ჩავიგდებ, ხელთვიგდებ, прибрать къ рукамъ, схватить; ვეფხ. 402; დავრ. 16; ქილ. 41, 212, მიხელთავ; захватываешь меня; მოურავ. 290; (ვეხელთები, -თე), ზ. თვ. ხელში მივეცემი, отдаваться въ руки; საშ. ვახტ. 248, 261.

**ხელ-თეთრი**, ნ. ხვალო.
**ხელ-თოფელა**, бузина.
**ხელთსაქმარი**, ს. ხელით სამუშაო, рукодѣліе.
**ხელთუგდებელი**, ზედ. დაუჭერელი, непойманный, 2 ქართლ. 414
**ხელთ-უფალი**, ს. მოხელე რისამე ან ხელოსანი, ხელოვანი; чиновникъ завѣдывающій чѣмъ-либо; художникъ, артистъ; ქილ. 646.
**ხელთ-ყოფა** (ვარ), ზ. უ. ვისისამე ხელშივარ, находится въ чьихъ либо рукахъ.
**ხელთ-ქონა** (ხელთა მაქვს), ზ. მ. ვჰპატრონობ, მიჭირავს, имѣть въ рукахъ, владѣть.
**ხელთჭერა** (ვი), владѣть, держать въ рукахъ.
**ხელთწერილი, ხელთწერილობა**, ს. ხელით-დაწერილი; росписка; рукопись.
**ხელი** (ბერძნ. ნემენც.), ზ. ს. მკლავის წინაკერძო მაჯიდამ თითებამდე; მათ. 22—13; ვეფხ. 85; ალბ. 62; მფარველობა; სამართალი, ხელმწიფება, უფლება; რუსუდ. 273; საქმე; თანამდებობა, მოვალეობა, ალბ. 9; ვეფხ. 1218; ჯერი, ერთი წყობა, წყვილი ტანთ საცმელი და სხ; გვარი წერილობის; მაგალ. ნუსხა ხელი, მრგვალი ხელი; рука; покровительство, право, власть; дѣло; должность; перемѣна одѣжды; почеркъ; მარჯვენა ხელი, правая рука; მარცხენა ხელი, лѣвая рука, ხელს-არ ვახლებ, я не трону рукою; სხვის ხელით ეკალსა ჰკრეფს, чужими руками жаръ загрѣбаетъ; **ხელზედ მოსამსახურე**, ს. подручная прислуга; ხელს გავიტეხ, ე. ი, შევეჩვევი, დავხელოვნდები, навыкнуть, ხელი ხელს დაჰკრეს, ударили по рукамъ, თუ ნაპარევი ხელთ ჰქონდეს, если ворованная вещь находится у него въ рукахъ; ალბ. 62; **მარტო ხელი**, одинокій; единственный; **მარტოხელობა**, одиночество. ხელად გატარცვა, ограбить своею рукою; ალბ. 123; და არ მისცეს თავი ხელთა, и не отдались ему въ руки; 2 ქართლ. 266; ფული ხელთ არა მაქვს, въ наличности у меня нѣтъ денегъ; ჩემ ხელად მოიყარე, доживи до моихъ лѣтъ; ჩემ ხელა კაცი, ე. ი. ჩემისთანა კაცი, подобный мнѣ человѣкъ; გაჭრა მიჯნურთა ხელია, ვეფხ. 778; бросить все и удалиться есть дѣло влюбленнаго; ხელი შემივა, я имѣю право; რა ხელი მაქვს, какое я имѣю право, какое мнѣ дѣло; ჩემთან ხელი არა გაქვს, ты надо мною никакого права не имѣешь; რუსუდ. 273; ხელის შეწყობა ან მომართვა, помогать, თუ პატრონთან ხელი აქუნდეს; если онъ при владѣтелѣ имѣетъ должность; ალბ. 9; მებაჟეთ ხელის უფალი, начальникъ таможенныхъ сборщиковъ; ესტატი მცხეთ. ცხოვრ; ხელს კუჭერ; жму рукою; скуплюсь. ხელის საურავი, ვეფხ. 335; სიმწარე არა ხელია თქვენი, горевать, не ваше дѣло; რუსუდ. 449; მიწყით შენი ხელია, завсегда это твое дѣло; ვისრ. 37; დარეჯ. 40, 46, მიართვა თითო ხელი ტანისამოსი, онъ подалъ по одной перемѣнѣ одежды; რუსუდ. 244; ერთი ხელი აბჯარი, одна перемѣна оружія; რუსუდ. 377; მარტო ხელი, одинокій; одиночный; ერთი ხელი წიგნები, по одному экземпляру книгъ; ხუცური ხელი, церковное письмо; მრგვალი ხელი, круглый почеркъ; ნუსხა ხელი; скорый почеркъ, გული ხელთა არა მაქვს, ან თავი ხელთ არა მაქვს; я самъ не свой; ვისრ. 159; თავი-ხელთა არა მაქვს, я занятъ по горло; სამ. კათოლიკ. 4; დედაკაცი თავის თავი ხელთ მქონე, женщина расторопная; სამ. სომხ. 33; ხელიდამ გამოუვა, онъ на это способенъ; ხელს არ მომცემს, это мнѣ не выгодно; რას ხელს ვაური, на что мнѣ; ვისრ. 146; ამ ხელად, на сей разъ.
**ხელი** (სომხ.), ს. გიჟი, სულელი, ცნობა ვნებული; сумасшедшій; ვეფხ. 906; შავთ. 34; გულითა ხელითა, ე. ი. გაჯავრებულის გულითა, съ душевною злостью.
**ხელიანი**, ზედ. ხელის მქონებელი, имѣющій руку.
**ხელითტარება**, ზ. მ. ხელით დამყავს, носить на рукахъ; водить за руку.
**ხელთუქნელი**, ზედ. არა ხელით გაკეთებული, нерукотворенный; ხელით უქნელი ხატი, нерукотворенный образъ.
**ხელით-ქმნული**, ზედ. ხელით ნაქმარი, сдѣланный рукою; ისაი. 16—12; საქმ. 7—48; ზოგჯერმე, კერპი, истуканъ, идолъ; ისაი 2—8; ფსალ. 96—7; ლუკ. 14—58; საქმ. 17—23.
**ხელისუფალი**, властелинъ, должностное лице, начальникъ, ნ. ხელი.
**ხელითწერილი**, ს. ხელით ნაწერი, ან ხელწერილი, მოვალეობისა ან შეკრულობის წიგნი; рукопись; подписка; росписка.
**ხელის ხელ წაღება** (ვულებ, -ღე), ზ. მ. ხელიდამ გამოვართმევ, წავართმევ, отнять, вырвать изъ рукъ; ალბ. 35.
**ხელის ამართვა** (ხელს ავუმართავ), ზ. მ. ხელს ავალებინებ, ჩამოვართმევ; გამოვაზარებ, отобрать у кого что; ნ. ჩ. ლ.; ან ხელის გამართვა, помогать, **ხელის ასამართავი**, ს. შეწევნა, пособіе; დასტ. 151.
**ხელის აღება** (ავილებ), ზ. მ. თავს დავანებებ, დავუტევებ, отказаться отъ чего, оставить что; თავზედ ხელის აღება, ე. ი. თავის გაწირვა, უიმედობა; отчаяться, **ხელის აღებინება** (ავა), ზ. სხმ. заставить отказаться.
**ხელის აღპყრობა** (-აღვუპყრობ, აღვუპყარ), ზ. მ. ხელს გავუმართავ, შევეწევი, подать руку помощи; 1 ქილ. 377; **ხელის აღმპყრობელი**, ს. ხელის გამმართავი, вспомоществователь; ტიმოთ. 15; 1 ქართლ. 218.
**ხელის გამართვა** (ვუმართავ), ზ. მ. შევეწევი ფულითა, ссужать кого деньгами; пособлять; помогать; (ხელს გავიმართავ), ზ. მიჩ. ხელს შევიწყობ, ვიშოვნი შეწევნას; получить пособіе; поправиться; ქილ. 458.
**ხელის გახსნა** (ხელს გავიხსნი), ზ. მ. ხელიდამ; სისხლს გამოვიშვებ, пустить изъ руки кровь ვეფხ. 364.
**ხელის დადება** (ხელს დავჰსდებ), ზ. მ. ხელს შევუწყობ; რუსუდ. 446; ან დავლოცავ თავზედ ხელის დადებით; положить руку, стараніе; руко полагать; пещись о комъ либо; **ხელის დასადები**, ს. შაქარი და ბეჭედი რომელსაც უგზავნის საქმრო თავის დანიშნულს ქალს; сахаръ и кольцо,

которыхъ женихъ посылаетъ невѣстѣ; კავკ. გაზ. 1854 წ. № 98.

**ხელის დასხმა** (-დავასხამ), ზ. მ. დაელოცავ თავზედ ხელის დადებით; შევიპყრობ ვისმე პატიმრად; рукополагать; наложить на кого руки, взять подъ арестъ; ალ. 90.

**ხელის დაფარება** (დავაფარებ), ზ. მ. დავჰმალავ სხვის ნაკლულებას, прикрывать недостатки кого либо.

**ხელის დება**, ნ. ხელის დადება.

**ხელის მაყურებელი**, ს. ხელის შემხედავი; зависимый; 2 ქრონ. 536.

**ხელის მიყოფა** (მივჰყოფ, მივჰყავ), ზ. მ. ხელს ვახლებ, ხელსა ვჰყოფ, начинать.

**ხელის მომართვა**, ნახე ხელის გამართვა.

**ხელის მოსადები**, ს. ხელის მოსავლები, рукоять.

**ხელის მოურნე**, ს. გამგე, управляющій.

**ხელის მოწერა**, სს. подпись руки; (ვაწერ), ზ. მ. ხელს ჩავურთავ, подписывать.

**ხელის მქონებელი**, ს. თანამდებობის მქონი, должностное лицо; გუჯ. 15; რაცა ხელის მქონებელინი იყვნენ, всѣ должностныя лица.

**ხელის მხდელი**, ს. სიკეთისა ხელის მხდელი, ვეფხ. 704; ე. ი. სიკეთის მაგიერად სიკეთის გარდამხდელი, платящій за добро добромъ.

**ხელის სასაკვირველი**, ზედ. восхитительный, ვისრ. 2.

**ხელის საურავი**, ს. განსაგებელი, должность, управленіе.

**ხელსაკლული**, ზედ. неимущій.

**ხელის სწრობა, ხელის ტაცება** (ვუსწრობ, ვუსწარ, -ვტაცე), ზ. მ. ზედ. შევვარდები სისწრაფით; მივეტანები, მივვარდები; хватать.

**ხელის უფალი, ხელის უფროსი**, ს. განმგებელი რისამე, управляющій, начальникъ; გუჯ. 21; დარეჯ. 85; ქილ. 526.

**ხელის უფლება ან უფროსობა**, ს. განგება; მართვა რისამე, управленіе; 1 ქართლ. 273, 281, 276; მდგომარეობა, ხარისხი მცხოვრებთა; право состоянія.

**ხელის ქვეშე**, ზედ. მდგომარე ბრძანების ქვეშე ვისისამე, подчиненный подвластный; მარკ. 35—2.

**ხელის-ურა**, ნ. ხელის-ხდა.

**ხელ-უუმბარა**, ს. პატარა ყუმბარა, небольшая бомба.

**ხელის შემხედავი**, ნ. ხელის მაყურებელი.

**ხელის შეხვდა** (ხელი შემივა, -ვიდა), ზ. მ. უფლება მაქვს, имѣю право.

**ხელის შეწყობა**, ს. ფარეზი, діета.

**ხელის შეწყობა, ხელის ჩართვა**, ნ. ხელის დადება; ხელის მოწერა.

**ხელის წავლება**, ზ. მ. ხელს მოვჰჭიდებ, схватить.

**ხელის წაური** (ხელს წავიური, -ვარე), ზ. მ. ხელს გავიტეხ, გავიადვილებ, გავივარჯიშებ საქმესა რასმე, набить руку.

**ხელის წყობა** (ვიწყობ, -ვიწყე), ზ. მ. ხელს გავიმართავ, получить пособіе; (ვუწყობ), შევეწევი ფულით, снабдить кого деньгами, помочь; ხელსმიწყობ, ты помогаешь мнѣ.

**ხელის ხდა** (-ვჰხდი, -ვხადე); ხელის ურა (ვჰური, -ვჰყარე), ზ. მ. გამოვიყენებ, მოვიხმარებ; употреблять, пользоваться; ვეფხ. 896; რა ხელი ეხდება, на что годится.

**ხელის ხელ, ზზ.** ხელ და ხელ, изъ руки въ руку; ვეფხ. 16; ხელის ხელ ჩასაყრელი, ხელ ხელგაყრილი, подъ ручку; მოურავ. 232.

**ხელის ხლება** (ვახლებ, -ვახელ), ზ. მ. შევახებ ხელსა, прикоснуться, дотронуться.

**ხელკუბო**, ს. ხელით სატარებელი კუბო, носилки.

**ხელმანდილი**, ს. ხელსახოცი; носовой платокъ.

**ხელმანკიერი, -კიანი**, ს. დაუდეგარი, бѣдокуръ.

**ხელმანკი**, ს. ხუმრ. 16; бѣдокуръ. რუს. ქართ. ლ.

**ხელ-მარტო**, ზედ. უცოლშვილო, одинокій; ჩონგ. 145.

**ხელმარჯვე**, ზედ. მარდი, ჩქარი; მარჯვედ მესროლი ნიშანში, ловкій; мѣткій; **ხელმარჯვედ**, ловко, мѣтко; ხელ მარჯვეობა, ს. მომარჯვებულობა ხელისა საქმეში ან სროლაში, ловкость; мѣткость; რუსუდ. 541.

**ხელ-მასწრაფი**, ზედ. ვისაც ხელი უსწრობს, ეტანება, ხარბი, проворный, ловкій.

**ხელმეორედ**, ზზ. ხელ-ახლა, вновь.

**ხელმიუკარებელი**, ზედ. ხელ-უხლებელი, нетронутый; ვისრ. 101.

**ხელმოკლე**, ზედ. ძვირი, ხელმოჭირებული; скупой.

**ხელმოკლეობა, -კლობა**, ს. უპოვარება, бѣдность, недостатокъ.

**ხელმოსაჭრელი**, ზედ. ქვემდებარე ხელის მოჭრისა; подлежащій къ отсѣченію руки; სამ. ვახტ. 292.

**ხელმოჭერილი, მოჭერილი**, ზედ. ძუნწი, ძვირი, скупой.

**ხელმქნელი**, ზედ. გამაგიჟებელი, съумасводящій.

**ხელმწიფე**, ს. თვით მპყრობელი დიდებული მეფე, Государь, Императоръ; ვისრ. 47.

**ხელმწიფება**, ს. უფლება, ხელი; თვით მპყრობელობა; უმაღლესი მთავრობა власть, право; Императорство; самодержавіе; ალმ. 57: მატ. 21—25; იოან. 10—10; რომ. 13—1; მრავლ. ხელმწიფებანი, ს. ერთი ცხრათა დასთაგანი ანგელოზთა; властелинъ ангеловъ; რათა უწყოდეთ რამეთუ ხელმწიფება აქვს ძესა კაცისასა ქვეყანასა ზედა; дабы вы знали, что сынъ человѣческій, имѣетъ власть на землѣ; მატ. 9—6; (ვა), ზ. მ. გავამეფებ; воцарять; 1 ქართლ. 188; (ვი), ზ. უ. ვჰმეფობ, царствовать, მატ. 20—25; (ხელ ვეწიფები, -ფე), ზ. თვ. უფლება მაქვს, имѣю власть, право; აბდ. 133; 1 ქართლ. 68; (ხელმეწიფების), ზ. თვ. ხელიშემივა, უფლება მაქვს, я имѣю право, власть; მატ. 5—14; 54—32; გუჯ. 12.

**ხელმწიფობა**, სს. მეფობა; ვეფხ. 142; ვისრ. 2; რუსუდ. 30; უფლება, ხელი; შესაგ. ხომ. სამ. 2; царствованіе; власть, право; ხელმწიფობითი შემეზრალნეს; ე. ი. რადგანაც ხელმწიფის ხარისხი ჰქონდა იმის თვის შემეზრალდაო; ვეფხ. 293; какъ Государя, я пожалѣлъ его; ვით შეჰფერის

ხელმწიფობასა თქვენსა, какъ это надлежитъ Вашему Величеству; 1 ქართლ. 301; რუსუდ. 13; (ვჴხელმწიფობ), ზ. მ. ვჴმეფობ, царствовать.

**ხელმწიფური**, ზედ. ხელმწიფისადმი შესაფერი, какъ царю подобаетъ, царскій; -ქცევა, რუსუდ. 1; царская манера обращенія; ხელმწიფურად, ზზ. по царски; ვეფხ. 1574.

**ხელნა**, მრავ. ხელნები; მარხილთ გასაწევი ორი ლატანი, оглобли у саней.

**ხელნავი**, ს. საომარი ხამკლავე, поручи; нарукавникъ (у латъ), 2 ქართლ. 158, 524; რუსუდ. 529; საბ. ლ. ხელნავიანი მკლავი, рука одѣтая въ нарукавникъ.

**ხელნაწერი**, ს. ხელით წერილი, рукопись.

**ხელობა**, სს. ჭკუა-მცდარობა, სიგიჟე, გონება შეშლილობა, сумашествіе, ვეფხ. 28, 922, (ვჴხელობ, ხრ. არა აქვს), ზ. უ. ჭკუა ვჴმცდარობ, შეშლილივით ვიქცევი; сходить съума, ვეფხ. 15; მისმიჯნურობისა თვის ვჴხელობ; я схожу съума отъ любви; ვისრ. 106. (ვჴხელდები, -დი), ზ. ვდ. გავჴჯავრდები, бѣситься.

**ხელობა**, ს. ხელოვნება, ცოდნა რომელისამე ხელ-საქმარისა: ვითარ ხუროვნობა, მკერვლობა; ხელოვნება, ოსტატობა; სახელო, თანამდებობა; ремесло, мастерство; должность; искуство, знаніе; ვეფხ. 14, 15; ჩემი ხელობა ეს არის, вотъ мое ремесло; (ვჴხელობ, ხრ. არა აქვს), ზ. მ. ხელოვნებას მოვიხმარებ, употреблять искуство.

**ხელობა**, ს. ჯერი, ხამუში, რიგობა; перемена одежды; ერთი ხელობა ტანთ-საცმელი; одна перемѣна одежды; ერთ ხელობას, за одинъ пріемъ; ორხელობას, въ два пріема.

**ხელოვანი**, ზედ. მარჯვე, გამოცდილი საქმეში; искусный; художникъ; хитрый; ცამ. 33.

**ხელოვანება, ხელოვნება, -ლოვნობა**, ს. ხელობა; გამოცდილება საქმეში; ხერხიანობა, искуство; ремесло, мастерство; уловка, хитрость; საქმ. 18—3; ვეფხ. 6, ჩახრუხ. 92; ქილ. 489; (ვჴხელოვნებ, -ნე), ზ. მ. ვჴმუშაკობ, мастерить, упражняться, работать, ვეფხ. 25; (ვახელოვნებ), გავავარჯიშებ, ვასაქმებ, упражнять, ხელოვნებითი, ზედ. ცოდნით ნამუშავარი, искуственный; ხელოვნებული, ზედ. ფრიადის რუდუნებით ნამუშავარი, сдѣланный съ искуствомъ; ქილ. 505; ან მანქანებით მოგონებული, хитросплетенный; იგავი 26—19.

**ხელოსანი**, ს. მცოდნე ხელობისა, ხელსაქმარისა, ოსტატი; ხელის უფროსი, იმერულად: მამასახლისი სოფლისა, მოხელე სოფელში, ремесленникъ; мастеръ; художникъ; сборщикъ податей; старшина въ деревнѣ; გუჯ. 2—23; სამ. ბერძნ. 344.

**ხელოსნობა**, ს. ხელობა, ცოდნა რომლისამე ხელთა საქმარისა; ოსტატობა; ремесло, мастерство; (ვჴ, ვი), ზ. მ. заниматься ремесломъ; სამ. სომხ. 391.

**ხელოსნური**, ზედ. художественный.

**ხელსაბამი**, ს. დასტანაგი, მელევანდი, სამკლავე; браслетъ.

**ხელსაბანი**, ს. ხელის დასაბანი ჭურჭელი, рукомойникъ; тазъ.

**ხელსაფქვავი**, ს. პატარა წისქვილი ხელით საბრუნავი, ручная мельница.

**ხელსაქმარი**, ს. ხელით სამუშავიო საქმე, рукодѣліе, ручная работа.

**ხელსაქმე**, ს. იგივე ხელსაქმარი.

**ხელსაქმობა**, სს. ручная работа; (ხელ-ვჴსაქმობ), ზ. მ. ხელით ვჴმუშაკობ; работать рукою.

**ხელ-სალბავი**, ხ. ინა, ერის. ლ.

**ხელსაფარი**, ზედ. სახმარი, გამოსადეგი, пригодный.

**ხელსაჭერი**, ზედ. ხელში დასაჭერი მაგალ. ჯოხი, ручной (ручная палка).

**ხელსახოცი**, ს. ხელმანდილი, носовой платокъ. -ბაღდადისა, шелковый ручной платокъ турецкій.

**ხელსუფთა**, ს. бѣлоручка.

**ხელსწრაფი**, ზედ. ხელზედ მარჯვე, проворный на руку.

**ხელტარი**, ს. ხელის მოსაკიდი, рукоять, -ხმლისა, рукоять у сабли; ვეფხ. განმ. 601; ან თითის ტარი, веретено; 445(?).

**ხელუკუღმა**, მაგალ. ნასროლი ლახტი, რუსუდ. 687; булава брошенная рукою назадъ.

**ხელური**; ზედ. გიჟური, дурацкій, რუსუდ. 24; ვეფხ. 1200; ვისრ. 17.

**ხელურობა**, ს. გიჟობა, дурачество; ქილ. 211.

**ხელუქმარი**, ზედ. ხელით უქნელი, не рукою сдѣланный.

**ხელუურედი**, ზედ. გამოუსადეგი, негодный.

**ხელუხლებელი, ხელუხლები**, ზედ. უნაკლულო, მთელი, უხმარებელი, нетронутый, непочатый; цѣлый.

**ხელფასი**, ს. სასყიდელი, გასამრჯელო, плата за трудъ.

**ხელფიცხელი**, ზედ. ხელმცკიცე, тяжелая (рука).

**ხელფურჩი**, ზედ. ვისაც უსწავლელად თვისითა გონებითა ძალ-უძვს გაკეთება ხელ საქმართა: მაგალ: გამართვა მოშლილთა საათამოთა; აგება წისქვილისა, მანქანათა; ე. ი. ხელმარჯვე საქმეში, перепмчивый, способный перенять что самоучкой.

**ხელ-ფურჩობა**, ს. ხელზედ მარჯვეობა საქმეში, способность перенимать самоучкой; переимчивость.

**ხელქვეითი, ხელქვეშე, -შეთი**; ზედ. დამორჩილებული, დამოკიდებული; подчиненный.

**ხელქმნა** (ვიჴქმნი, ვჴქმენ), ზ. მ. გავაგიჟებ ვისმე, შევჴშლი ჭკუაზედ; ცნობას მივუღებ; сводить съ ума; **ხელ-მქმნელი**, ს. кто сводитъ съ ума; ვეფხ. 16. **ხელ-ქმნილი**, მიმ. лишившійся разсудка; ვეფხ. 847.

**ხელ-ქოთანი**, ს. მომცრო ქოთანი, небольшой горшокъ.

**ხელყოფა ან ხელყვა** (ხელვჴყოფ, -ვჴყვი, -ვჴყავ), ზ. მ. ხელსმივჴყოფ, ხელსვახებ, დავიწყებ; начать дѣло, предпринять что; 1 ქართლ. 336; მროველ. 32; (ხელვეყვი, -ვეყავ), ზ. თვ. ხელსვახლებ, прикоснуться.

**ხელშეკრული**, съ связанными руками.

**ხელშეუვალი**, ზედ. მოუდევარი, უცილობელი, ულავო, რომ სხვას ხელს არ შეუვიდოდეს; неоспо-

римый, неприкосновенный; გუჯ. 29; 1 ქართლ. 222; ხელ-შეუვალად, ზზ. неоспоримо.

**ხელშეუხებელი**, ზედ. ხელ-უხლებელი, нетронутый.

**ხელ-შეხება** (ვა), ზ. მ. ხელს ვახლებ, касаться, 1 ქართლ. 414.

**ხელშეწყობით**, თამარ. ბაც. 19, съ помощію.

**ხელშუბა**, ს. ბუნ მოკლე შუბი, дротикъ, небольшое копье; **-ბიანი**, ზედ. вооруженный дротикомъ.

**ხელჩართული**, ზედ. ან ს. ხელმოწერილი; განთვისებული გვარი წერილისა, რომელსა შინაც გარდაიბმიან ასონი დიდროვანითა და შვენიერითა ნაკვეთებითა ურთიერთარს, ესრეთ რომე არა ადვილ-არს წარკითხვა მათი; подписанный; подписьруки; почеркъ вязью.

**ხელჩაფი**, ს. корчагъ, სამზ. 136.

**ხელჩქარად**, ზს. მალე, на скорую руку.

**ხელცარიელი**, ზედ. пусторукій.

**ხელცარიელობა**, ს. უქონლობა; неимѣніе денегъ.

**ხელცახოცი**, მდაბ. ნ. ხელსახოცი.

**ხელცმული**, ზედ. მფარველობასა ქვეშე მყოფი, покровительствуемый, საბ. ლ. 4 მეფე. 15—19; დაბექდილს დაბადებაში არ იპოვება ეს სიტყვა.

**ხელცუდა**, ზედ. ნახე ხელცარიელი; ხელცუდად ნუ განათავსუფლებ მონასა; неотпускай раба съ пустыми руками; 2 სჯული 15—13.

**ხელცული**, ს. ნაჯახი, бердышъ.

**ხელძარი**, ს. ჯინი ხელებით საზიდი, хворостяная ручная корзина.

**ხელწაურთავი**, ზედ. ხელმოუწერული, неподписанный.

**ხელწერილი**, ს. ხელით წერილი; ან ხელნაწერი; росписка; подписка; рукопись.

**ხელწმინდად**, ზზ. ალხოცით, чисто на чисто.

**ხელ-ხება**, სს. მოყოლა, დაწყება საქმისა, приступъ къ дѣлу; (ხელს ვახებ), ზ. მ. ხელს მივჰყოფ, მოვჰყვები, приступить.

**ხელ-ხელ გაყრილი**, ნ. ხელის-ხელ.

**ხელხუნდი**, ს. სინოხი, ხელზედ დასადები ხუნდი; цѣпъ которую надѣваютъ преступнику на руки.

**ხელჯაგი**, ს. ჩასაცმელი ხელზედ სითბოსთვის, ამგვარს ჩასაცმელსა თითებიანსა ეწოდების თითმანი; рукавица; ერისთ. 7.

**ხელჯოხიანი**, ს. ისაული, ბოქოული კვერთხითურთ; полицейскій, вооруженный палкой; დასტ. 15.

**ხელჯოხიანობა**, ს. ისაულობა, ალექს. 194; исполненіе полицейскихъ обязанностей.

**ხემხება** (ვიხემსებ, -სე), ზ. მ. ვიგემებ, მოვჰკბენჩ, откусить, отвѣдать; ქილ. 487.

**ხემხი**, ს. მცირე ლუკმა, ერთი ბეწო რამ, кроха, крохотка, крошка, крупица.

**ხემხუ**, ს. ყურძენია, сортъ винограда; ერისთ. ლ.

**ხემწარა**, ს. მცენარეა, ბუნ. ლ.

**ხენდრო**, ს. დიდი მარწყვი ან ჟოლა; малина; ნ. ჩ. ლ. ბუნ. ლ. პურის-ცომა, მანერუხი, გოდორა, ხვიხვიანა; клубника; ერისთ. ლ.

**ხენეშა, ხენეში** (სომხ.), ზედ. საძაგელი, ცუდი, ურგები; მყაყი, დამპალი, მაც. 7—17; 12—33, 34; дурной, негодный; гнилой; ანდრ. 81.

**ხენეშ ყოფა** (ვჰყოფ, ვჰყავ); ზ. მ. ვახდენ, портить.

**ხენიახურა**, ს. მცენ. заря (растен.), ივანე ბაც. ლ.

**ხენჯი**, ს. მეტალთა ნაწური წიდა, რიოში, окалина, огарки металла; ქიმ. 113.

**ხეობა**, ს. რიგზედ ჩარიგებულნი ხენი; аллея, ხეხეობით გამართული ბაღი, садъ съ аллеями деревъ, ქილ. 201.

**ხეობა**, ს, ხევი, შენობა ერთს მდინარეზედ ორთა მთათა შორის გაღმა გამოღმა მიდევნებით; селенія въ ущельяхъ гдѣ протекаетъ рѣка.

**ხეოხროხაშა**, ს. მცენარეა, ბუნ. ლ.

**ხერგა** (ვჰხერგ, -გე), ნ. ჩახერგვა.

**ხერგი**, ს. ტყიანთა და ჭალიანთა გზათა ზედა წაქცეული, გინა მდინარისაგან მოტანილი ხე და განგებ გახიდული, засѣка; ან барикада.

**ხერგული**, ს. იგივე ხერგი, засѣка, барикада.

**ხე-რევანდი**, ს. მცენ. бѣлый ревень; ერის. ლ.

**ხერთვისი**, ს. ჭალაკი, კუნძული, перешеекъ; островъ; ტიმ. 36.

**ხერი**, ნ. ლერი; სასანთლეთ ლეროები, вѣтви у подсвѣчника, გამოსლ. 25—31; რიცხვი 8—4.

**ხერკინა**, ნახე ბელექონი ან ჩათლაყური.

**ხეტირელი**, ს. მცენ. ერისთ. ლ.

**ხერტული**, ს. მცენ. черешня, დან. 13—58.

**ხერტყი**, ს. მუხნარი, дубрава; გამოსლ. 34—13.

**ხერტყოვანი**, ზედ. მწვანვილოვანი, зеленѣющій.

**ხერუვიმი** (ებრ), ს. ერთი ცხრა დასთაგანი ანგელოზთა; херувимъ; მარტ. 77; ებრ. 9—4.

**ხერხა** (ვჰ), ზ. მ. ვჰსჭრი ხერხითა, пилить; (ვიხერხები, -ხე), ზ. ვ. გავიხერხები, გავიჭრები ხერხით, распиливаться.

**ხერხება** (ვა), ზ. მ. მოვაგვარებ, მოვახელოვნებ, мастерить, приладить; (ვი), ზ. მიჩ. მოვიხელოვნებ; გამოვჰსდგები, умудриться, ухитриться, быть годну; კაცია 14; (ვუ), ზ. მიჩ. მოვუხელოვნებ; употребить противу кого хитрость; (ვეხერხები), ზ. თვ. ვჰხელოვნობ რაზედმე, ухищряться надъ чѣмъ; მეხერხები, ты употребляешь противу меня хитрость; ქილ. 470.

**ხერხემალი**, ს. ზურგის ძვალი, რომელზედაცა მოსხმულ არიან წიბონი ან ფერცხალნი გვერდთანი, позвонокъ; хвостецъ.

**ხერხი**, ს. გრძელი და ფართო რკინის იარაღი, ცალის გვერდით დაკბილული საჭრელად ხეთა, ძვალთა, ქვათა და სხ. пила; ისაი. 10—15.

**ხერხი**, ს. ხელოვნება, ხელ-ფურჩობა, გამოცდილება, ოსტატობა, მოხერხება, ეშმაკობა, искуство, хитрость; რუსუდ. 882; ქილ. 488; ხერხით, ზზ. მანქანებით, посредствомъ хитрости.

**ხერხი**, ს. თევზ. пила рыба, ერისთ. ლ.

**ხერხიანი**, ზედ. ხელოვანი, გერგილიანი, მოხერხებული; искусный; хитрый; удобный.

**ხერხიანობა**, ს. მოხერხებულება, искуство; хитрость; რუსუდ. 364, 467.

**ხეხაეკლე**, ს. მცენ. ნახე ძეძვი.

**ხეტარი**, ს. კოტა, ხმლის ტარი, ефесъ, рукоятка.

**ხეტება** (ვახეტებ), ზ. მ. ვაგიჟებ, обезумлять, (ვჰ-

